*ПАМЯТНИКИ ДРЕВНЕГРУЗИНСКОЙ ЛИТЕРАТУРЫ*

I

# ШАТБЕРДСКИЙ СБОРНИК

## X века

*ПОДГОТОВИЛИ К ИЗДАНИЮ*

**Б. К. ГИГИНЕЙШВИЛИ и Э. А. ГИУНАШВИЛИ**



ИЗДАТЕЛЬСТВО «МЕЦНИЕРЕБА»
ТБИЛИСИ
1979

ძველი ქართული მწერლობის ძეგლები
I

# შატბერდის კრებული

## X საუკუნისა

გამოსაცემად მოამზადეს
ბ. გიგინეიშვილმა და ელ. გიუნაშვილმა





გამომცემლობა „მეცნიერება"
თბილისი
1979

4 Г+8 Г 1
091 (=99.962.1)+899.962.1.09
შ 282

ნაშრომი წარმოადგენს პირველ მთლიან პუბლიკაციას X ს.-ის ცნობილი ხელნაწერისას, რომელიც ცნობილია „შატბერდის კრებულის“ სახელწოდებით. შატბერდის კრებული ქართული მწერლობის უმნიშვნელოვანესი ძეგლია.

კრებულში შესულია უძველესი ისტორიული ქრონიკა „მოქცევაჲ ქართლისაჲ“, ორიგინალური თხზულება ანონიმი ავტორისა. იგი ფასდაუდებელ ისტორიულ წყაროს წარმოადგენს. აქვე უნდა აღინიშნოს იპოლიტე რომაელის ქრონიკონი, რომელიც მსოფლიო ისტორიის მოკლე გადმოცემაა. იგი, როგორც ჩანს, გამოიყენებოდა ქართულ ისტორიოგრაფიაში, როგორც უმნიშვნელოვანესი წყარო.

ზემოხსენებულ თხზულებათა გარდა „შატბერდის კრებული“ შეიცავს რიგ თხზულებას, რომლებიც მდიდარ მასალას აწვდიან ენისა და ლიტერატურის ისტორიის მკვლევართ. მათ შორის ზოგიერთი სრულიად ან ნაწილობრივ გამოუქვეყნებელია. ესენია: „იაკობ ნასიბინელის ცხოვრება“, ეპიფანე კვიპრელის „ფსალმუნთა თარგმანება“.

ყველა ეს თხზულება ქართული თარგმნითი ლიტერატურის ძვირფასი მონაპოვარია. ტექსტს ერთვის გამოკვლევა.



ტომის რედაქტორი: მზექალა შანიძე



Редактор тома: М. А. Шанидзе

შ $\frac{70202}{\text{М } 607\ (06)-79}$ 121—78

შატბერდის კრებულის გამოცემით იწყება „ძველი ქართული მწერლობის ძეგლების“ სერიის პუბლიკაცია. ამ სერიის მიზანია გამოიცეს ძველი ქართული მწერლობის დღემდე შეუსწავლელი და გამოუქვეყნებელი უმნიშვნელოვანესი ძეგლები, რომლებითაც ასე მდიდარია ქართულ ხელნაწერთა როგორც ადგილობრივი, ისე საქართველოს გარეთ არსებული ხელნაწერთა კოლექციები. არაერთი მნიშვნელოვანი ძეგლია უკვე გამოცემული, მაგრამ ბევრად უფრო მეტი შესწავლასა და გამოცემას თხოულობს. ამ სერიით განზრახულია გამოიცეს როგორც ორიგინალური, ისე ნათარგმნი ძეგლები, რომელთაც ქართული მწერლობისა და კულტურის ისტორიაში განსაკუთრებული ადგილი უკავიათ და რომელთა მეცნიერული შესწავლა ძველი ქართული მწერლობის საკვანძო საკითხებთანაა დაკავშირებული.

სერიის ყოველ პუბლიკაციას დაერთვის ძეგლის ფილოლოგიური და ისტორიულ-ლიტერატურული გამოკვლევა, რომელიც მიზნად დაისახავს გაარკვიოს ამ ძეგლის ადგილი და მნიშვნელობა ძველი ქართული მწერლობის ისტორიაში და ამასთანავე განსაზღვროს მისი მნიშვნელობა უფრო ფართო კულტურული წრისათვის — ბიზანტიისა თუ ქრისტიანული აღმოსავლეთის ხალხთა მწერლობისათვის. ეს პირველ რიგში ეხება იმ უძველეს თარგმნით ძეგლებს, რომელთა მოდელები ორიგინალის ენაზე დაკარგულია.

შატბერდის კრებულის წინამდებარე გამოცემა ამ მხრივ გამონაკლისს წარმოადგენს, რამდენადაც მას არ ახლავს ისტორიულ-ლიტერატურული გამოკვლევა. ეს გარემოება განაპირობა ორმა მიზეზმა: 1. ამ ერთულ კრებულში შემავალი თხზულებების უდიდესი უმრავლესობა სხვადასხვა დროს გამოქვეყნდა გამოკვლევებითურთ ცნობილი ქართველი და უცხოელი მკვლევრების მიერ. 2. ტექსტის დიდმა მოცულობამ შემოფარგლა გამოკვლევის მოცულობა. მიზანშეწონილად იქნა მიჩნეული ტექსტს პირველ რიგში ვრცელი არქეოგრაფიული აღწერილობა დართოდა. წინამდებარე გამოცემის მიზანია „შატბერდის კრებულის“ ხელნაწერის ერთიანი პრინციპით, სრული სახით გამოცემა.

**სარედაქციო კოლეგია**

## რედაქტორის წინასიტყვაობა

ხელნაწერმა, რომელიც შატბერდის კრებულის სახელით არის ცნობილი, პირველად მიიქცია ყურადღება თითქმის ასი წლის წინათ, როდესაც ნიკო მარმა გამოაქვეყნა დ. ალექსი-მესხიშვილის მიერ წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოებისათვის შეწირულ ხელნაწერთა მოკლე კატალოგი. ეს მოხდა 1888 წელს და მას შემდეგ მეცნიერთა რამდენიმე თაობას არასოდეს შენელებია ინტერესი ამ ხელნაწერისადმი.

ის გარემოება, რომ თავისი შედგენილობის მიხედვით უნიკალური კრებული შეიცავს უმნიშვნელოვანესი ისტორიული თხზულების — „ქართლის მოქცევის" უძველეს ვარიანტს, საკმაო იქნებოდა ამგვარი ინტერესის მიზეზის გასაგებად. მაგრამ შატბერდის კრებულის მნიშვნელობა მარტო ამით არ განისაზღვრება. კრებულში შეტანილი ყველა თხზულება ხელნაწერის გადაწერაზე გაცილებით ადრე არის შექმნილი. თითოეულ მათგანში ნათლად ჩანს ძალიან ადრეული, წინაათონური ლიტერატურული და მთარგმნელობითი ტრადიციების კვალი. თუ იმასაც გავიხსენებთ, რომ ამ კრებულში შეტანილ თხზულებათაგან ზოგიერთი მხოლოდ ქართულ ენაზე არის შენახული სრული სახით, გასაგები გახდება ის შეფასება, რომელიც რ. ბლეიკმა მისცა შატბერდის კრებულს: ამერიკელმა ქართველოლოგმა, კრებულში შეტანილი ერთ-ერთი თხზულების გამომცემელმა, ხელნაწერს მასში შესულ ნაწარმოებთა მნიშვნელობის მიხედვით ქართულ ხელნაწერთა შორის „უთუოდ უპირველესი" უწოდა. მიუხედავად იმისა, რომ ქართულ ენაზე შემონახულია მრავალი სხვა ძვირფასი ხელნაწერი, რომელსაც მნიშვნელობა აქვს არა მარტო ქართული ენისა და ლიტერატურის კვლევისათვის, არამედ საქართველოსთან კულტურული ურთიერთობებით დაკავშირებული სხვა ქვეყნების მწერლობის შესასწავლადაც, რ. ბლეიკის შეფასება მაინცდამაინც გადაჭარბებულად არ შეიძლება ჩავთვალოთ.

სამწუხაროდ, შატბერდის კრებული დღემდე სათანადოდ შესწავლილი არ არის. მის შესახებ მთლიანი წარმოდგენაც კი ძნელია გვქონდეს, რადგან სრული სახით ეს შესანიშნავი ძეგლი დღემდე არ ყოფილა გამოქვეყნებული.

ხელნაწერის შექმნის ისტორია თვითონ მასშივე არის მოთხრობილი, კრებულის გადამწერის, იოანე-ბერას ანდერძში, რომელსაც, სავალალოდ, ჩვენამდე სრული სახით არ მოუღწევია. ანდერძი გვამცნობს, რომ იოანე-ბერას ხელნაწერი გადაწერისთანავე შეუწირავს შატბერდის მონასტრისათვის, სადაც იგი აღიზარდა. იოანე-ბერა თვითონ ყოფილა ამ კრებულის შემდგენელი და რედაქტორი; მასვე გადაუწერია ხელნაწერის მეტი ნაწილი. გადამწერს ანდერძში ჩამოთვლილი აქვს ყველა თხზულება, რომელიც მას შეუტანია ამ „წმიდა წიგნში". აქვე არიან დასახელებულნი იოანე-ბერას შემწენი

და თანამდგომნი: დედის ძმა მიქაელი და ძმა დავითი. ანდერძის ბოლო დაკარგულია, ამიტომ ძნელია ხელნაწერის შექმნის ზუსტი დროის დადგენა. მაგრამ „ბაგრატ მეფისა და ყოველთა შვილთა მათთა“ მოხსენიება ანდერძში, აგრეთვე ბიზანტიის იმპერატორთა ზეობის ჩვენება კრებულში შესულ ერთ-ერთ თხზულებაში საშუალებას გვაძლევს მიახლოებით განვსაზღვროთ შატბერდის კრებულის გადაწერის დრო. იოანე ბერას მიერ გადაწერილი ცნობილი პარხლის სახარების ზუსტი დათარიღება კი კრებულის შექმნის ქრონოლოგიურ ჩარჩოებს X საუკუნის 70-იან წლებამდე ავიწროებს.

ეტრატის დიდებული ხელნაწერი ჩვენამდე თითქმის დაუზიანებლად არის მოღწეული, მას მხოლოდ რამდენიმე ფურცელი აკლია. შედგენილობა კრებულისა მრავალფეროვანია. პირველ თხზულებად კრებულში შეტანილია გრიგოლი ნოსელის „კაცისა შესაქმისათვის“, რომლის ტექსტიც წარმოადგენს ძველ თარგმანს, XI საუკუნეში გიორგი მთაწმიდელის მიერ შესრულებული თარგმანისაგან რედაქციულად ძლიერ განსხვავებულს. მას მოჰყვება ეპიფანე კვპრელის „თუალთაჲ“. ეს ნაწარმოები ორიგინალის ენაზე, ბერძნულად, მხოლოდ ფრაგმენტული სახით არის შემონახული. ქართულ ვერსიას, რომელშიც ამ ტრაქტატის ტექსტი უფრო ვრცელი სახით არის მოცემული, მნიშვნელობა აქვს დაკარგული ბერძნული ორიგინალის აღსადგენად. მიუხედავად იმისა, რომ ამ თხზულების ქართული ტექსტი რ. ბლეიკმა 1934 წელს გამოაქვეყნა ინგლისური თარგმანითურთ, იგი ჯერჯერობით სათანადოდ გამოყენებული არ ყოფილა „თუალთაჲს“ სხვა ვერსიათა შესწავლისას.

შემდეგ კრებულში შეტანილია „ფიზიოლოგი“, რომელიც აქაც და სხვა უფრო გვიანდელ ქართულ ნუსხებშიც ბასილი კესარიელს მიეწერება. „ფიზიოლოგის“ ქართული თარგმანი, რომელსაც „მჳეცთათჳს სახისა სიტყუაჲ“ ეწოდება, ადრეა შესრულებული — არა უგვიანეს IX ს. დასაწყისისა (ნ. მარი). ეს ნაწარმოები საშუალო საუკუნეების ლიტერატურაში მეტად პოპულარული იყო; სხვადასხვა მწერალთა თხზულებებში მისი მოტივების მრავალი ვარიაცია გვხვდება. ქართული ტექსტი „ფიზიოლოგის“ ისტორიის შესასწავლად საყურადღებო მასალას გვაძლევს.

მომდევნო თხზულებას კრებულში სათაური არა აქვს: იგი საგულდაგულოდ ამოუფხეკია ვიღაცას. ნ. მარმა ადრევე აღნიშნა, რომ ეს უნდა ყოფილიყო ეპიფანე კვპრელის ერთი ტრაქტატის („საზომთათჳს და საწყაულთა“) თავისებური რედაქცია. შემდგომმა კვლევა-ძიებამ გამოავლინა, რომ ეს უსათაურო ტექსტი კომპილაციური ხასიათისაა და ეპიფანეს ზემოდასახელებული თხზულების ნაწილების გარდა შეიცავს აგრეთვე ფრაგმენტებს დიონისე თრაკიელის გრამატიკის კომენტარებიდან (ს. ყაუხჩიშვილი) და იპოლიტე რომაელის „ქრონიკონს“ (ილ. აბულაძე). ეპიფანეს ეს შრომაც ორიგინალის ენაზე მხოლოდ ფრაგმენტების სახით არის მოღწეული.

კრებულში შეტანილი მომდევნო შვიდი თხზულების ავტორად დასახელებულია იპოლიტე რომაელი. ეს თხზულებები ძირითადად ეგზეგეტიკური ხასიათისაა: „კურთხევათა მათთჳს მოსესთა“, „კურთხევათა მათთჳს იაკობისთა“, „დავითისთჳს და გოლიადისთჳს განმარტებაჲ“, „თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲ“, „აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა“, „სარწმუნოებისათჳს“ და „სახჱ აღთქუმისაჲ“. ნ. მარი, რომელიც საგულდაგულოდ იკვლევდა შატბერდის კრებულს, „ქე-

ბათა-ქების თარგმანებაში" საგანგებოდ აღნიშნავდა იპოლიტეს ზემოთ დასახელებული თხზულებების მნიშვნელობას ამ ავტორის ლიტერატურული მემკვიდრეობის შესასწავლად. მართლაც, „თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲ" და „დავითისთჳს და გოლიადისთჳს განმარტებაჲ" სრული სახით მხოლოდ ქართულ ენაზეა შემორჩენილი (ნ. მარი, ჟ. გარითი). შემდგომმა კვლევამ გვიჩვენა, რომ ზემოთ ჩამოთვლილ თხზულებათაგან ბოლო ორი („სარწმუნოებისათჳს" და „სახჱ ღლთქუმისაჲ") ნამდვილად იპოლიტე რომაელის დაწერილი არ არის. პირველი მათგანი წარმოადგენს კომპილაციური ხასიათის თხზულებას (ჟ. გარითი), მეორე კი ეკუთვნის აფრაატ სპარსს.

„მოქცევაჲ ქართლისაჲ", რომელიც კრებულში აფრაატის ტრაქტატს მოსდევს, ამ ისტორიული თხზულების ერთადერთი უძველესი ვარიანტია; იგი შატბერდის კრებულიდან გადაწერილ სხვა ნუსხებში აღარ შეუტანიათ. მიუხედავად მისი სიძველისა, „ქართლის მოქცევის" შატბერდულ ვარიანტში, რომელიც განსხვავებულია ჭელიშურისაგან, აშკარად ჩანს კიდევ უფრო ადრეული მასალის გადამუშავებისა და გადაკეთების კვალი. ამას ადასტურებს, პირველ რიგში, ტექსტის თავისებური დანაწილება, დასათაურების არათანამიმდევრულობა, აგრეთვე ის, რომ ტექსტში არ არის ზოგი ნაწილი, რომელიც მოეპოვება ამ თხზულების ჭელიშურ ვარიანტს. ამიტომ გასაკვირი არ არის, რომ შატბერდის კრებულის პირველ გაცნობისთანავე სწორედ „ქართლის მოქცევამ" მიიპყრო მაშინვე მკვლევართა განსაკუთრებული ყურადღება. მისი ცალკე ნაწილები გამოქვეყნდა ჯერ კიდევ XIX საუკუნის ბოლოს. ამას მოჰყვა ე. თაყაიშვილის რუსული თარგმანი და მისივე გამოცემა „ქართლის მოქცევის" ორივე (შატბერდული და ჭელიშური) ვარიანტისა. შეუძლებელია ჩამოთვლა ყველა იმ ნაშრომისა, რომლებიც ეხება ამ საისტორიო თხზულების ამა თუ იმ საკითხს ან იყენებს მას როგორც წყაროს. ბოლო დროს გამოქვეყნებული ნაშრომებიდან დავასახელებთ მხოლოდ ორს, რომელთაც „ქართლის მოქცევის" მთლიანი ტექსტისათვის აქვთ მნიშვნელობა, ესენია: ილ. აბულაძისეული გამოცემა (ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, ტ. I, 1964) და გერტრუდ პეჩის გერმანული თარგმანი (Bedi Kartlisa, № 33, 1975 წ.). ამასთან დავსძენთ, რომ „ქართლის მოქცევის", როგორც ისტორიული და ლიტერატურული ნაწარმოების, ყოველმხრივი შეფასებისათვის აუცილებელია წარმოვიდგინოთ იგი არა მარტო როგორც დამოუკიდებელი თხზულება, არამედ როგორც გარკვეული მიზნით შედგენილი კრებულის ორგანული, აუცილებელი ნაწილი.

შატბერდის კრებულში შეტანილია კიდევ ორი თხზულება: „ცხორებაჲ წმიდისა იაკობისი" და „თარგმანებაჲ დავითის ფსალმუნებისაჲ", რომელიც ხელნაწერში ეპიფანე კჳპრელს მიეწერება.

კრებულში შეტანილ თხზულებათა მარტოოდენ ჩამოთვლაც კი ცხადყოფს ამ ხელნაწერის მნიშვნელობას, მაგრამ არანაკლებ მნიშვნელოვანია შემდეგიც: ერთი შეხედვით, ეს ნაწარმოებები თითქოს შემთხვევით არის შერჩეული კრებულში შესატანად; მაგრამ შატბერდის კრებულის შედგენილობაზე დაკვირვება ცხადყოფს, რომ რედაქტორის არჩევანს სრულიად გარკვეული მიზანდასახულება დასდებია საფუძვლად. ამ ნუსხაში შესატანად შერჩეულ თხზულებათა თემატიკის მრავალფეროვნება ერთ მიზანს ემსახურება; შემდგენელს სურდა თავი მოეყარა ისეთი შრომებისათვის, რომელ-

თაც, მისი თვალსაზრისით, გარკვეული შემეცნებითი და საგანმანათლებლო მნიშვნელობა ჰქონდა. ამგვარი კრებულები, რომელთაც ენციკლოპედიურს უწოდებენ, კარგად არის ცნობილი ბიზანტიურ და ძველ რუსულ მწერლობაში. ენციკლოპედიურ კრებულებში შეტანილი თხზულებები მოიცავენ ცოდნის მრავალ დარგს; პირველ რიგში აქ ჩვეულებრივ ის არის წარმოდგენილი, რასაც წამყვანი ადგილი ეკავა იმდროინდელ მწერლობაში: ისტორია, ქრონოლოგია, გრამატიკა, ბუნებისმეტყველება, ღვთისმეტყველება და სხვა. ქართულ სინამდვილეში ამ ტიპის ხელნაწერთაგან სწორედ შატბერდის კრებულია ყველაზე დამახასიათებელი; ამასთან ერთად, იგი გამოხატავს იმ წრის ცოდნის დონესა და ინტერესთა მიმართულებას, სადაც იგი შეიქმნა და რომლისთვისაც იგი განკუთვნილი იყო. ამ თვალსაზრისით შატბერდის კრებულს მშვენივრად უდგება და შეეფერება ის პირობითი სახელი „სასწავლო წიგნისა", რომელიც მის უსათაურო ნაწილს შეარქვა მოსე ჯანაშვილმა. სწორედ ჩვენი კრებულის ასეთმა მნიშვნელობამ (და არა მარტო მასში შესული თხზულებებისამ, რაგინდ დიდიც უნდა იყოს იგი) განაპირობა, პირველ რიგში, მისი მთლიანად გამოცემის საჭიროება. შატბერდის კრებულის სრული სახით გამოქვეყნება იმიტომაც გახდა აუცილებელი, რომ მასში შეტანილი ყველა თხზულება მთლიანად გამოცემული დღემდე არ ყოფილა, ხოლო ის, რაც დაბეჭდილია, უკვე ბიბლიოგრაფიულ იშვიათობად არის ქცეული. პრაქტიკულად ხელმიუწვდომელია მკითხველთა ფართო წრისათვის XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისის პუბლიკაციები, აგრეთვე უცხოეთში გამოსული უფრო გვიანდელიც. ამასთან ძველი გამოცემები თანამედროვე ტექსტოლოგიის თვალსაზრისით ყოველთვის უნაკლო არ არის. სხვადასხვა გამომცემლებს ამ ტექსტების პუბლიკაციის დროს სხვადასხვა მიზანი ჰქონდათ და ამიტომ თავისი ამოცანებიც განსხვავებულად ესმოდათ; დასასრულ, ძველ გამოცემებში ძველი ქართული ენის მეცნიერული შესწავლის იმდროინდელი მდგომარეობა ზოგჯერ უარყოფით გავლენას ახდენდა პუბლიკაციის ხარისხზე.

წინამდებარე გამოცემის მომზადების დროს მასზე მომუშავენი ხელმძღვანელობდნენ ძველი ქართული წყაროების გამოცემის თანამედროვე პრინციპებით, რომლებიც გამოიმუშავეს ივ. ჯავახიშვილმა, ნ. მარმა, კ. კეკელიძემ, ა. შანიძემ და ილ. აბულაძემ. გამომცემელთა მიზანი იყო უნიკალური ხელნაწერის გამოქვეყნება, ამიტომ ყოველგვარი შესწორებანი თუ ცვლილებანი, ტექსტში შეტანილი, ზუსტად არის მითითებული. დაკლებული ადგილების შევსებისათვის გამოყენებული მონაკვეთები, რომლებიც სხვა ხელნაწერებიდან არის აღებული, ყველგან ნაჩვენებია. სხვა ნუსხების დანარჩენი, ძირითადად ორთოგრაფიული ხასიათის ვარიანტების ჩვენება აღარ მივიჩნიეთ საჭიროდ, მით უმეტეს, რომ ეს ნუსხები უმთავრესად ან თვითონ შატბერდის კრებულიდან არის გადაწერილი, ან საერთო პროტოგრაფიდან. ამ თვალსაზრისით გამონაკლისს წარმოადგენს „ქართლის მოქცევა", რომელშიც დაკლებული ფურცლების ტექსტი შევსებულია მისგან რედაქციულად განსხვავებული ჭელიშური ვარიანტის მიხედვით, იძულებული გავხდით ასე მოვქცეულიყავით იმისათვის, რომ არ დარღვეულიყო თხრობის თანმიმდევრობა. ჭელიშური ხელნაწერის ტექსტი გან-

სხვავებული შრიფტით არის დაბეჭდილი და ძირითადი ტექსტისაგან ადვილი გასარჩევია.

შატბერდის კრებული წარმოადგენს ძველი ქართული ენის უძვირფასეს ძეგლს, ამიტომ მისი ენისათვის დამახასიათებელი ფორმები, ხშირად ძალზე თავისებური, უცვლელად არის დატოვებული, გასწორებულია მხოლოდ აშკარა შეცდომები. ყველაფერი ეს აღნიშნულია სქოლიოებში.

ტექსტს დართულ გამოკვლევაში მოცემულია ხელნაწერის დაწვრილებითი აღწერილობა, დახასიათებულია სხვა ნუსხები, რომლებიც შეიცავენ შატბერდის კრებულში შეტანილ თხზულებებს, ნაჩვენებია ძეგლის ზოგიერთი ენობრივი თავისებურება.

შატბერდის კრებულს დიდი მნიშვნელობა აქვს მრავალი ლიტერატურულ-ისტორიული საკითხის გასარკვევად, აგრეთვე ძველი ქართული ლიტერატურული ენის შესასწავლად. პრობლემები, რომლებიც მასთან არის დაკავშირებული, ეხება არა მარტო ქართველოლოგებს, არამედ მეცნიერების სხვა დარგების წარმომადგენლებსაც — ბიზანტინისტებს, არმენისტებს და საზოგადოდ ყველას, ვინც ადრეული შუა საუკუნეების ლიტერატურასა და კულტურას სწავლობს. შატბერდის კრებულის სრული სახით გამოცემა დააკმაყოფილებს იმ გადაუდებელ საჭიროებას, რომელიც დიდი ხანია იგრძნობა მეცნიერთა შორის და ხელს შეუწყობს ძველი ქართული მწერლობის ამ მნიშვნელოვანი ძეგლის მომავალი კვლევის საქმეს.

**მზექალა შანიძე**

## ПРЕДИСЛОВИЕ РЕДАКТОРА

Рукопись, известная под именем Шатбердского сборника, впервые привлекла к себе внимание почти сто лет тому назад, когда Н. Марр опубликовал (в 1888 году) краткий перечень рукописей, пожертвованных «Обществу распространения грамотности среди грузинского населения» Дмитрием Алекси-Месхишвили. С тех пор этот сборник неизменно оставался объектом интереса нескольких поколений исследователей.

Уже то, что уникальная по своему составу рукопись содержит древнейший дошедший до нас вариант «Обращения Картли в христианство», — важнейшей исторической хроники, — является обстоятельством, вполне оправдывающим подобный интерес. Однако, значение Шатбердского сборника этим далеко не исчерпывается. Все произведения, включенные в него, по своему происхождению намного более древние, чем сама рукопись. В каждом из них явственно проступают следы очень ранних, доафонских литературных и переводческих традиций. Если вспомнить и то, что некоторые из сочинений, имеющихся в сборнике, сохранились в полном виде лишь на грузинском языке, станет понятной и восторженная оценка Р. Блэйка, без колебаний назвавшего Шатбердский сборник безусловно первой среди грузинских рукописей по значению входящих в нее произведений. Даже учитывая, что на грузинском языке сохранилось немало других ценнейших рукописных памятников, имеющих значение для изучения языка и литературы не только Грузии, но и письменности связанных с нею культурными взаимоотношениями стран, мнение американского грузиноведа, издателя одного из сочинений, входящих в Шатбердский сборник, не представляется сильным преувеличением. Приходится, однако, констатировать с сожалением, что по сей день трудно иметь целостное представление о Шатбердском сборнике, так как полностью этот замечательный памятник еще издан не был.

История создания рукописи рассказана в ней же самой. Из подробной записи писца, Иоанна Бера, к сожалению, дошедшей до нас в неполном виде, выясняется, что рукопись сразу после переписки была им пожертвована Шатбердскому монастырю, в котором был воспитан Иоанн Бера. Он сам был инициатором создания сборника и основным его редактором, переписавшим, к тому же, значительную его часть. В записи, говоря о законченной им «священной книге», Иоанн Бера перечисляет все произведения, внесенные в сборник, и называет своих помощников — дядю (брата матери) Микаэла и брата Давида. Конец записи утерян, поэтому нет возможности точно установить дату переписки сборника. Но упоминание, в сохранившейся части записи, «царя Баграта и всех его детей» и хронология византийских императоров, приведенная в одном из произведений, внесенных в сборник, способствуют более или менее четкому определению хронологических границ для возможности создания Шатбердского сборника. Наконец, совершенно точная датировка переписанного Иоанном Бера знаменитого Пархальского четвероглава — 973 г. — позволяет с большей достовер-

ностью сузить эти хронологические рамки до семидесятых годов X столетия.

Написанная на пергаменте рукопись дошла до наших дней почти в неповрежденном виде, в ней нехватает лишь нескольких листов. По содержанию она весьма разнообразна. Первым произведением, внесенным в сборник, является сочинение Григория Нисского «О сотворении человека». Текст представляет древний перевод, в редакционном отношении сильно отличающийся от перевода, выполненного в XI веке Георгием Святогорцем. За ним следует трактат Епифания Кипрского «О двенадцати драгоценных камнях». Сочинение это на языке оригинала дошло до нас только в виде фрагментов. Грузинская версия, сохранившая текст трактата почти полностью, имеет немалое значение для восстановления греческого оригинала. Однако, несмотря на то, что текст этого сочинения был издан в 1934 году Р. Блэйком вместе с английским переводом, грузинская версия трактата до сих пор осталась малоизвестной.

Далее в сборнике помещен текст «Физиолога», который, как и в других, более поздних грузинских списках, приписывается Василию Кесарийскому. Грузинская версия, носящая название «Нравоописание зверей», представляет древний перевод — не позднее начала девятого века (Н. Марр). Грузинский текст дает немало для изучения истории «Физиолога» — произведения популярного в средневековой литературе, мотивы которого многократно варьируются у различных авторов, писавших на разных языках.

Следующее сочинение в рукописи названия не имеет: заглавие у него тщательно выскоблено. В свое время Н. Марр указал, что здесь имеется особая редакция трактата Епифания Кипрского «О мерах и весах». Дальнейшие исследования выявили, что безымянное сочинение, не имеющее заглавия и в поздних списках, является компиляцией, в которую входят фрагменты из комментариев к Дионисию Фракийцу (С. Каухчишвили) и «Хроники» Ипполита Римского (И. Абуладзе). Грузинская версия этого сочинения Епифания также малоизвестна вне круга специалистов-грузиноведов исследователям этого труда, дошедшего до нас на языке оригинала — греческом в неполном виде.

Затем в сборник внесены семь трактатов, автором которых назван Ипполит Римский. В основном это сочинения экзегетического характера: «Толкование к благословениям Моисеевым», «Толкование к благословениям Якова», «Толкование о Давиде и Голиафе», «Толкование Песни песней», «О скончании времен, о Христе и Антихристе», «О вере» и «Об образе обета». Н. Марр, много занимавшийся Шатбердским сборником, в своем издании «Толкования Песни песней» подчеркивал большое значение вышеуказанных грузинских переводов для изучения литературного наследия Ипполита. Действительно, «Толкование Песни песней» и «Толкование о Давиде и Голиафе» сохранились в полном виде только на грузинском языке (Н. Марр, Ж. Гаритт). Дальнейшее исследование выявило, что два из семи сочинений, приписываемых Ипполиту, на самом деле принадлежат не ему: таковы трактат «О вере», являющийся компиляцией различных выборок, и «Об образе обета», автором которого является Афраат.

«Обращение Картли в христианство», следующее в сборнике за трактатом Афраата, — древнейший дошедший до нас вариант этой исторической хроники. В Шатбердском сборнике мы имеем единственный его список. Шатбердского варианта «Обращения Картли» нет ни в одной из тех поздних рукописей, оригиналом для которых был именно Шатбердский сборник. Несмотря на его древность, в «Обращении

Картли» явственно видны следы обработки и переделки еще более раннего материала. Это сказывается прежде всего в своеобразии расположения материала по главам, в неправильности оглавления, выражающейся в пропуске названий глав, а также в отсутствии некоторых частей текста, имеющихся в другом варианте этого произведения. Текстуальные расхождения между Шатбердским и Челишским (XVI в.) вариантами являются очень значительными.

Неудивительно, что сразу после того, как Шатбердский сборник стал известен грузинской читательской и научной общественности, именно «Обращение Картли» вызвало усиленное к себе внимание исследователей. Отдельные его части были изданы уже в конце девятнадцатого века, за ними последовал русский перевод Е. Такайшвили (в СМОМПК, вып. 28, 1900 г.) и его же издание грузинского текста обоих вариантов — Шатбердского и Челишского (в СМОМПК, вып. 21—42, 1910, 1912, и в «Описании рукописей Общества распространения грамотности среди грузинского населения», 1912). Перечислить все работы, затрагивающие те или другие вопросы «Обращения Картли» или использующие его, как исторический источник, не представляется возможным. Из последних работ назовем лишь издание текста И. Абуладзе (в «Памятниках оригинальной грузинской агиографической литературы») и немецкий перевод Г. Печ (в «Bedi Kartlisa», № 33, 1975 г.). Остается добавить, что для всесторонней оценки «Обращения Картли», как произведения исторического и литературного, необходимо представить его себе не только как отдельное сочинение, но и как органическую часть составленного с вполне определенной целью сборника.

В Шатбердский сборник внесены еще два произведения — «Житие Якова, епископа Нисибийского» и «Толкование на псалмы», приписываемое в рукописи Епифанию Кипрскому.

Уже из перечня сочинений, имеющихся в составе сборника, становится ясной значение этой рукописи. Более углубленное ее изучение же показывает, что случайный на первый взгляд подбор произведений для внесения в рукопись был на самом деле произведен очень тщательно, с вполне определенной целенаправленностью. При всем разнообразии тематики произведений, включенных в Шатбердский сборник, в нем явственно прослеживается стремление составителя свести воедино произведения, имеющие, с его точки зрения, определенное познавательное и образовательное значение. Подобные сборники, которые принято называть энциклопедическими, хорошо известны в древнерусском и византийском обществе. Произведения, включенные в энциклопедические сборники, обычно охватывают многие отрасли знаний, в первую очередь те, которые занимали ведущее место в книжной образованности того времени. Тематика подобных сборников обширна. Здесь представлены история, хронология, грамматика, естествознание, богословие и т. д. Шатбердский сборник является наиболее характерной рукописью подобного типа для грузинской действительности, отражающей уровень знаний и направленность интересов той среды, где она создавалась и для которой предназначалась. В этом отношении к нему вполне применимо условное название «Учебной книги», данное М. Джанашвили внесенной в сборник безымянной компиляции. Именно значительность сборника в целом, а не только важность, — сама по себе и большая, — входящих в него произведений, и была основной причиной появления настоящей работы. В полном виде «Шатбердский сборник» публикуется впервые. Осуществление этого издания стало настоятельной необходимостью еще и потому, что не все произведения, входящие

в него, изданы, существующие же издания давно уже стали библиографической редкостью. Практически недоступны для широкого круга читателей публикации, вышедшие в конце XIX и в начале XX века, а также более поздние, осуществленные за рубежом. Кроме того, большинство старых изданий, в отношении чисто текстологическом, с современной точки зрения, являются далеко не безупречными. Мало того, что разные издатели — что и естественно — по-разному понимали свои задачи при публикации текста; очень часто в старых изданиях недостаточная изученность древнегрузинского языка к тому времени сказывается отрицательно на качестве публикации.

При осуществлении настоящего издания авторы его имели уже пред собой большой опыт советской школы грузиноведов, создавшей прочную базу для изучения — как лингвистического, так и историко-филологического — древнегрузинских текстов. Научными трудами И. Джавахишвили, К. Кекелидзе, А. Шанидзе, И. Абуладзе определены основные принципы издания древнегрузинских памятников, следуя которым и была выполнена настоящая работа.

При издании Шатбердского сборника мы ставили своей целью издать его с возможной точностью, чтобы на него можно было полагаться при исследовании всех связанных с ним вопросов. Поэтому все изменения и исправления, внесенные в текст издателями, во всех без исключения случаях строго оговорены. Также указан источник (если он имеется) при восполнении отдельных пропусков и недостающих мест в рукописи, причем текст вставок набран иным шрифтом, или же вставка выделена с указанием списка. По поводу разночтений следует заметить следующее: издание это — в первую очередь издание одного уникального памятника. Поэтому мы не сочли нужным указывать все разночтения, имеющиеся в других списках. Однако, они были учтены: там, где наша рукопись была повреждена или имела искаженный текст, мы пользовались показаниями других рукописей, тем более, что в основном они либо сами восходят к Шатбердскому списку, либо имеют общий с ним протограф. Единственное исключение — «Обращение Картли», где недостающие листы нашей рукописи были восполнены списком т. н. Челишского варианта, чтобы последовательность повествования не была нарушена. Здесь вставки, набранные другим шрифтом, легко отличаются от основного текста.

Шатбердский сборник является важнейшим памятником древнегрузинского языка. При издании его нами были исправлены лишь явные ошибки, но в сносках при этом показано чтение рукописи. Во всех остальных случаях языковые формы, часто весьма своеобразные, оставлены без изменений. Все эти вопросы более подробно разъяснены в прилагаемом к тексту очерку (на грузинском языке), где, кроме того, приведено подробное описание рукописи, охарактеризованы другие списки, содержащие произведения, имеющиеся в Шатбердском сборнике, выяснены некоторые языковые особенности памятника и др.

Текст Шатбердского сборника имеет большое значение для решения некоторых историко-литературных вопросов, а также для изучения истории древнегрузинского литературного языка. Вместе с тем, проблемы, возникающие перед исследователем этого памятника, касаются не только грузиноведов, но и представителей других областей науки — византинистов, арменистов, специалистов, изучающих литературу и культуру раннего средневековья. Издатели надеются, что настоящее издание сможет в какой-то мере быть полезным тем, кто интересуется этим замечательным памятником древнегрузинской культуры.

**М. А. Шанидзе**

# შესავალი

## I. ხელნაწერი და მისი ისტორია

**პირველი ცნობები შატბერდის კრებულის შესახებ და მისი აღწერილობები.** 1888 წელს ნიკო მარმა აღწერა წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების ხელნაწერთა ის კოლექცია, რომელიც საზოგადოებას დავით რექტორის ძმისშვილმა, მღვდელმა დიმიტრი ალექსი-მესხიშვილმა შესწირა. ეს მოკლე აღწერილობა ნავარაუდევი ყოფილა ამ საზოგადოების ბიბლიოთეკისათვის, მაგრამ იგი ნ. მარის ნებართვის გარეშე ხელმოუწერლად გამოუქვეყნებიათ გაზ. „ივერიაში“ (№№ 236, 238, 239, 240, 245). 239-ე ნომერშია მოთავსებული აღწერილობა X საუკუნის ეტრატის ხელნაწერისა, რომელსაც ნ. მარი აძლევს რიგით 1141 ნომერს[1] და რომელსაც შემდეგ ექვთიმე თაყაიშვილმა „შატბერდის კრებული“ შეარქვა[2].

არ გასულა დიდი ხანი ნ. მარის აღწერილობის გამოქვეყნებიდან, რომ შატბერდის კრებული სწავლულ კაცთა ყურადღების საგანი გახდა. 1889 წ. „ივერიაში“ დაიბეჭდა რამდენიმე წერილი: „ახალი წყარო საქართველოს ისტორიისა“ თ. ჟორდანიასი („ეგრი“, № 4), „შესანიშნავი ქართული მანუსკრიპტი“ დ. ბაქრაძისა (№ 6) და სხვ. იმავე წელს გამოვიდა დ. ბაქრაძის „ისტორია საქართველოსი“, რომელშიც ავტორი იხილავდა ამ კრებულის შედგენილობას და მასში შემავალ ისტორიული ხასიათის შრომებს[3].

1890 წ. ექვთიმე თაყაიშვილმა დაბეჭდა შატბერდის კრებულში შემავალი „ქართლის მოქცევა“ და მოგვცა ამ ხელნაწერის მოკლე აღწერილობა[4].

1891 წ. ექვთიმე თაყაიშვილი კვლავ აქვეყნებს შატბერდის კრებულიდან „ქართლის მოქცევის“ მეორე ნაწილს — ნინოს ცხოვრებას[5].

იმავე წელს გამოვიდა მ. ჯანაშვილის „აღვადგინე“, რომელშიც ავტორმა გაასწორა ე. თაყაიშვილის ზემოხსენებული ორი გამოცემის მრავალი იკითხვისი. წიგნის დამატებაში მ. ჯანაშვილმა დაბეჭდა შატბერდის კრებულიდან ამოღებული ორი ნაწყვეტი: გრიგოლი ნოსელის თხზულების ერთი (ლ) თავი „სამკურნალო ტრაქტატის“ სახელწოდებით და ხელნაწერის ტექსტის კიდევ ერთი ნაწილი, რომელსაც მან „სასწავლო წიგნი“ უწოდა[6].

---

[1] И п п о л и т, Толкование Песни песней... Изследовал, перевел и издал Н. Марр. Тексты и разыскания по армяно-грузинской филологии, книга третья, СПб., 1903, с. 1.

[2] ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, სამი ისტორიული ხრონიკა, ტფილისი, 1890, გვ. 1.

[3] დ. ბ ა ქ რ ა ძ ე, ისტორია საქართველოსი, თბ., 1889, გვ. 57—58, 219—221.

[4] იხ. ზემოთ დასახელებული გამოცემა.

[5] ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, ახალი ვარიანტი წმ. ნინოს ცხოვრებისა, ტფილისი, 1891.

[6] „აღვადგინე“ ანუ „სამი ისტორიული ხრონიკისა“ და „წმ. ნინოს ცხოვრების“ გასაგებ-შესასწორებელი სახელმძღვანელო, შედგენილი მოსე ჯანაშვილის მიერ, დამატებით IX—X საუკუნის „სამეცნიერო ქრესტომატიიდამ“ ამოღებული „სამკურნალო ტრაქტატისა“ და „სასწავლო წიგნისა“, 1891.

1893 წ. თ. ჟორდანიამ შატბერდის კრებულის აღწერილობა დაბეჭდა „ქრონიკების“ I ტომში[7].

კრებულის აღწერილობა და მსჯელობა მისი შედგენის თარიღის შესახებ მ. ჯანაშვილმა წაუმძღვარა ეპიფანე კჳპრელის თხზულების „თუალთაჲს“ გამოცემას, რომელიც მან 1898 წ. გამოაქვეყნა[8].

ამრიგად, შატბერდის კრებულს, როგორც მნიშვნელოვან და ძვირფას ხელნაწერს, ქართველი საზოგადოება უკვე მეოცე საუკუნის დასაწყისისათვის იცნობდა როგორც აღწერილობათა, ისე ცალკეული ნაწილების პუბლიკაციების მიხედვითაც. უფრო გვიანდელ გამოცემებსა და თარგმანებში აგრეთვე მოიპოვება ამ ხელნაწერის მეტ-ნაკლებად ვრცელი აღწერილობები, რომელთაც ხშირად დიდი მნიშვნელობა აქვთ ხელნაწერის ისტორიისა და მასში შემავალ თხზულებათა რაობის გასარკვევად.

გამოკვლევაში, რომელიც ნ. მარმა წაუმძღვარა „ქებათა-ქების“ თარგმანებას, მან შეიტანა სხვადასხვა ცნობები ამ ხელნაწერის შესახებ. ნ. მარი განსაკუთრებით ვრცლად მსჯელობს იპოლიტე რომაელის შრომებზე, რომლებიც შეტანილია ამ კრებულში. აქვე არის გამოქვეყნებული კრებულის სომხური მინაწერების ფოტოებიც[9].

ექვთიმე თაყაიშვილი კვლავ დაუბრუნდა შატბერდის კრებულის აღწერილობას და იგი გამოაქვეყნა 1909 წელს[10]. ეს აღწერილობა შემდეგში გადაიბეჭდა წ. კ. გამავრცელებელი საზოგადოების ხელნაწერთა აღწერილობის II ტომში[11].

ე. თაყაიშვილის ეს შრომა საუკეთესოდ შეიძლება ჩაითვალოს შატბერდის კრებულის დღემდე არსებულ აღწერილობათა შორის. ე. თაყაიშვილმა ამ აღწერილობაში მოგვცა ხელნაწერის ფიზიკური მდგომარეობის რეალური დახასიათება, აღადგინა ტექსტი ყველა დეფექტური ანდერძ-მინაწერისა და კომენტარი გაუკეთა მას; რუსულად თარგმნა ყველა მნიშვნელოვანი ანდერძი, რუსული თარგმანითვე გამოაქვეყნა დაჩის წერილები (ამ წერილების შესახებ იხ. ქვემოთ). ამრიგად, მან აქ მოგვცა გამოკვლევა ამ კრებულის შესახებ, სადაც გარკვეულია მისი შექმნის ეპოქა და პირობები.

ე. თაყაიშვილი შეეცადა დაეზუსტებინა ხელნაწერის გადაწერის თარიღიც. მან პირველმა დაადგინა ხელნაწერის აკინძვასთან დაკავშირებული ზოგიერთი გარემოება.

ექვთიმე თაყაიშვილმა გამოაქვეყნა „ქართლის მოქცევის“ ორი ვარიანტი: შატბერდული და ჭელიშური ვარიანტები ერთად[12].

---

[7] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა, I, 1893, გვ. 99—122.

[8] М. Г. Д ж а й а ш в и л и, Драгоценные камни, их назначения и свойства, СМОМПК, вып. 24, Тифлис, 1898, с. 1—5.

[9] Н. М а р р, Ипполит..., с. XVIII.

[10] Е. Т а к а й ш в и л и, Описание рукописей библиотеки «Общества распространения грамотности среди грузинского населения», СМОМПК, вып. 40, 1909, с. 36—55.

[11] Е. Т а к а й ш в и л и, Описание рукописей «Общества распространения грамотности среди грузинского населения», т. II, вып. 1—4, Тифлис, 1906—1912, с. 632—651. შემდგომ ყველგან ეს გამოცემა არის დამოწმებული.

[12] Е. Т а к а й ш в и л и, Описание рукописей библиотеки «Общества распространения грамотности среди грузинского населения», СМОМПК, вып. 41, 1910, с. 48—96; вып. 42, 1912, с. 1—59. აქედან ეს ტექსტი 1912 წელსავე გადაიბეჭდა მისივე „აღწერილობის“ II ტომში (გვ. 708—815). „ქართლის მოქცევის“ ჭელიშური ვარიანტის შემცველი ხელნაწერი —ხელნა-

1934 წ. რობერტ ბლეიკმა და ანრი დე ვიმ გამოაქვეყნეს ეპიფანე კჳპრელის თხზულება „თუალთაჲ"[13]. ქართული რედაქციისათვის (რომელიც რ. ბლეიკმა გამოსცა), ძირითად ხელნაწერად გამოყენებულია შატბერდის კრებული. ამავე გამოცემის წინასიტყვაობაში მას მოცემული აქვს ამ ხელნაწერის აღწერილობა, რომელშიც იგი ძირითადად ე. თაყაიშვილის მონაცემებს იმეორებს.

კრებულის მოკლე აღწერილობა მოცემულია აგრეთვე Patrologia Orientalis-ის იმ ტომში, სადაც შ. მერსიეს მიერ გამოქვეყნებულია იპოლიტე რომაელის თხზულებები — მოსესა და იაკობის კურთხევათა განმარტებანი. აღწერილობა ეკუთვნის მორის ბრიერს[14].

1961 წ. დაიბეჭდა ხელნაწერთა ინსტიტუტის S ფონდის (ყოფილი წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების ფონდის) აღწერილობის II ტომი, სადაც 1141 ნომრით მოთავსებულია შატბერდის კრებულის აღწერილობა. იგი, შეიძლება ითქვას, ე. თაყაიშვილის აღწერილობასთან შედარებით ახალს არაფერს შეიცავს. გარდა ამისა, გამოცემათა ბიბლიოგრაფიაც არასრულია[15].

დასასრულ, უნდა აღინიშნოს, რომ ჟერარ გარითის ერთ-ერთ გამოცემაში, სადაც დაბეჭდილია იპოლიტე რომაელის სამი თხზულება, აგრეთვე არის შატბერდის კრებულის მოკლე აღწერილობა (ჩამოთვლილია შიგ შეტანილი თხზულებები, მოცემულია ბიბლიოგრაფია მათ შესახებ)[16].

**ხელნაწერი და მისი ახლანდელი სახე.** შატბერდის კრებული — საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ინსტიტუტის S (ყოფილი ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების) კოლექციის № 1141 ხელნაწერი — ამჟამად 286 ფურცელს შეიცავს. იგი დაწერილია ყვითელ, სქელ ეტრატზე, რომლის ზომა არის 28×22 სმ., ნაწერი სვეტების ზომა — 23×7,5 სმ. ხელნაწერის უდიდესი ნაწილი, რამდენიმე ფურცლის გარდა, ყუას მოშორებულია, ამიტომ ცალკეული ფურცლები და მთელი რვეულები ერთმანეთისაგან არის განცალკევებული. ფფ. 58,125 მოჭრილი აქვს ნახევარი, ფ. 150 მოჭრილი აქვს ქვედა კუთხე, ფ. 203— ქვედა ნაწილი მთლიანად; დახაზვისას გაუჭრიათ 112, 133, 139, 161 და სხვა ფურცლები. ხელნაწერში ფურცლები დალაგებულია რვეულებად, თითოეულ რვეულში 8-8 ფურცელი შედიოდა, რვეულებს აქვთ რვეულებრივი სათვალავი (ნ. ქვემოთ), ბოლო, **ლზ** რვეულში ამჟამად 4 ფურცელია. ე. თაყაიშვილის ვარაუდით, ხელნაწერში თავდაპირველად 304 ფ. იყო. ხელნაწერს აკლია ბოლო რვეულში სულ

---

წერთა ინსტ. H—600 (იხ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა, H კოლექცია, ტ. II, 1951, გვ. 52).

13 Epiphanius de Gemmis, The Old Georgian Version and the Fragments of Armenian Version by Robert P. Blake and The Coptic-Sahidic Fragments by Henri De Vis. Studies and Documents edited by K. Lake and S. Lake, London, 1934, CXXIII+336+ნა p.

14 Hippolyte de Rome, Sur les bénedictions d'Isaac, de Jacob et de Moïse... par M. Brière, L. Mariès, B. Ch. Mercier. Patrologia Orientalis, T. XXVII, fasc. 1—2, Paris, 1954, XXXIX+274p.

15 ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა... S კოლექციისა, ტ. 2, 1961, გვ. 36.

16 Traités d'Hippolyte sur David et Goliath, sur le Cantique des cantiques et sur l'Antéchrist. Version géorgienne éditée par Gérard Garitte. CSCO, vol. 263, Scriptores Iberici, tomus 15. Louvain, 1965, p. II—V.





ცოტა ერთი ფურცელი, რომელზედაც ამჟამად ნაკლული ანდერძის ბოლო უნდა ყოფილიყო დაწერილი. მოგვიანებით ბოლოში ჩაუკერებიათ ქაღალდის ფურცელი, რომლისა მხოლოდ ნაწილია დარჩენილი (ფ. 287).

გარდა ამისა, ხელნაწერს აკლია 15 ფურცელი:

| რვეული | ფურცელი | ადგილი |
|---|---|---|
| **ვ** | მეორე | ფ. ფ. 41 — 42 შორის |
| „ | მეშვიდე | 45 — 46 „ |
| **ზ** | პირველი | 46 — 47 „ |
| **ია** | მეშვიდე | 83 — 84 „ |
| **იგ** | მეორე | 93 — 94 „ |
| **იზ** | მერვე | 130 — 131 „ |
| **კდ** | პირველი | 178 — 179 „ |
| „ | მეექვსე | 182 — 183 „ |
| „ | მერვე | 183 — 184 „ |
| **კზ** | მეშვიდე | 205 — 206 „ |
| **კთ** | მეოთხე | 217 — 218 „ |
| **ლ** | მეშვიდე | 227 — 228 „ |
| **ლა** | მერვე | 235 — 236 „ |
| **ლგ** | მერვე | 250 — 251 „ |
| **ლჱ** | მეხუთე | ბოლოში (ახლანდელი ფ. 285 შემდეგ) |

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, თითო სვეტი აკლია **ჱ** რვ. მეხუთე ფურცელს (ფ. 58) და **იზ** რვ. მეორე ფურცელს (ფ. 125). ფურცლების თანამიმდევრობა ხელნაწერში არეული ყოფილა, რასაც მოწმობს მინაწერები (70v, 76v[17]), ამჟამად თანამიმდევრობა სწორია, გარდა ერთი შემთხვევისა: ხელნაწერის ბოლო ფურცელი (286) თავის ადგილზე არ არის, იგი უნდა მოსდევდეს 283-ე ფურცელს. ამგვარი აკინძვის გამო გადამწერის ანდერძში (285 v-ზე) ფსალმუნთა თარგმანების ტექსტის ბოლო არის ჩართული.

ხელნაწერი დაწერილია ორ სვეტად ყავისფერი მელნით, რომელიც ზოგან უფრო მუქია, ზოგან კი გამოხუნებული ჩანს. ბევრგან მელანი სულ გადასულია, მაგრამ ტექსტის ამოკითხვა მაინც ხერხდება კალმის დანაჭერის მიხედვით. ხელნაწერის ზოგი გვერდი გაცხოველებულია, ზოგჯერ არასწორად. ნაწერია ასომთავრულით და ნუსხურით (ნ. ქვემოთ), სათაურები გამოყვანილია სინგურით. დეკორი არა აქვს, გარდა ქანწილებისა და ვარსკვლავის ფორმის პატარა ნიშნებისა, რომლებიც უმთავრესად სათაურებთან გვხვდება. საზედაო ასოები, რომლებიც ზოგჯერ სინგურით არის ნაწერი, მოკლებულია ყოველგვარ დეკორს, ზომით დიდია.

ტექსტი ნაწერია სამი განსხვავებული ხელით. ესენია:

I. (იოანე-ბერასი). **ა** ასომთავრული 1v—126r; **ბ** ნუსხური 215v—248r, 285v.

---

[17] შდრ. აგრეთვე ნ. მარის რეცენზია: Н. Марр. М. Джанашвили, Драгоценные камни, их названия и свойства, Византийский Временник, т. IX, вып. 3—4, СПб, 1902, с. 467; Е. Такайшвили, Описание..., II, с. 633.

II. (უცნობი გადამწერისა) — ნუსხური 126v—215r, 248v—256r.

III. (უცნობი გადამწერისა) — ნუსხური 256v—285r, 286rv.

ხელნაწერში გვხვდება რამდენიმე სათვალავი: 1. გადაწერის თანადროული, რვეულებრივი (ასომთავრულით — რვეულების თავსა და ბოლოში, თითოეული მათგანი ორჯერ — ფურცლის ზედა და ქვედა აშიებზე). სულ ხელნაწერში ყოფილა **ლზ** სრული რვეული; **ლჱ** რვეულის დასაწყისი ნაჩვენებია. ეს რვეული სულ ცოტა ხუთ ფურცელს შეიცავდა. 2. პირველ სათვალავს გვერდით მიწერილი აქვს სომხური სათვალავი. ნ. მარის აზრით, სომხური სათვალავი ახალია[18]. 3. ამავე სათვალავს ზოგჯერ ბერძნული სათვალავიც უზის გვერდით, რომელიც ქართულის თანადროულია. 4. ხელნაწერის გვერდები დაუნომრავთ XIX ს-ში. 5. ხელნაწერს აქვს აგრეთვე თანამედროვე ფურცლობრივი სათვალავი (ამ სათვალავს ვიყენებთ ჩვენს გამოცემაში).

ხელნაწერს ემჩნევა ორი შემოსის (აკინძვის) კვალი. ე. თაყაიშვილის ვარაუდით, პირველად იგი XI საუკუნის დასაწყისში უნდა იყოს შემოსილი. ეს დადგენილია XI საუკუნის მხედრული წარწერის საფუძველზე, რომელიც 1r-ზე არის მოთავსებული. ეს წარწერა ამოკითხულია ე. თაყაიშვილის მიერ: „ქ: ქტ ́ ე: ღ ́ თ ო; [ა]დიდე: დიდებითა: საუკუნოით: **ეე [ვი]კა ́ე** რ ̃მლისა: ბრძანებითა: და ჩე[ნი]თა: შეიმოსა: წიგნი: ესე: ჴ ̃ლითა მათისა: მიწა: მლოცველისა **მიქ ̃ლისითა**“. ე. თაყაიშვილი ვარაუდობს, რომ, შესაძლოა, აქ მოხსენებული კვრიკე იყოს კახეთის მეფე კვრიკე III (1010—1029 წწ.), რომელიც ბაგრატ მეფემ ტყვედ წაიყვანა თავის კარზე, თუ ეს კვრიკე არაა ტაო-კლარჯეთის რომელიმე დიდებული[19].

მეორე აკინძვის დროს ხელნაწერის ყდისათვის მხოლოდ ყუა გამოუცვლიათ (ამ აკინძვის დროინდელი უნდა იყოს სწორედ ფურცელთა თანამიმდევრობის აღრევა, რასაც ე. თაყაიშვილი პირველი აკინძვის დეფექტად მიიჩნევს).

ხელნაწერის ყდა წარმოადგენს ხეზე გადაკრულ ტყავს, რომელსაც ორივე მხარეს შიგნიდან გამოკრული აქვს მოჩითული ქსოვილი[20]. მეორე აკინძვის შემდეგ გადარჩენილა ადრეული ყდის დიდი ნაწილი: ხე და ყავისფერი ტყავის ფრაგმენტები. ყუა განახლებულია შავი ტყავით. ზურგის შიდა მხარეს დამატებული აქვს სხვა ქსოვილი. ზურგის ყდის მხრიდან, ხელნაწერის ფურცლების დასაცავად, წინა მხარეს გადმოდიოდა ტყავის ნაწილი, რომლის პატარა ფრაგმენტიღაა შემორჩენილი. ჩანს, რომ ყდები თასმებით იკვრებოდა, რასაც მოწმობს ზურგის მხარეს შიგნიდან შემორჩენილი თასმების ბოლოები და წინა ყდაში ჩასმული ხის მანების ნაშთები.

ყდა ორნამენტირებულია გეომეტრიული სახის წვრილხაზოვანი ტვიფ-

---

[18] Н. Марр, Ипполит..., с. XIX.

[19] Е. Такайшвили, Описание..., с. 647.

[20] დ. აბესაძის ვარაუდით, ქსოვილი XVI—XVIII საუკუნეებისაა. **საქართველოში დაჩითული ქსოვილების ორნამენტირების ზოგიერთი საკითხის შესწავლისათვის, საქ. სსრ მეცნ. აკად. მოამბე**, ტ. 72, № 2, 1973, გვ. 506.

რული ორნამენტით (წინა მხარეს რომბისებური, ხოლო ზურგის მხარეს კვადრატისებური დანაყოფებით). გარშემო გარკვეული ინტერვალებით დაჰყვება ვარსკვლავისა და ყვავილის მსგავსი ორნამენტები, რომლებიც ერთმანეთს ენაცვლებიან.

**ხელნაწერის ანდერძები და მინაწერები.** შატბერდის კრებული შეიცავს ბევრ საინტერესო ანდერძ-მინაწერს, რომელთა საშუალებითაც ირკვევა ხელნაწერის ისტორიასთან დაკავშირებული მრავალი საკითხი. ე. თაყაიშვილი ამ ანდერძ-მინაწერებს ორ ჯგუფად ჰყოფს: ძველ და შედარებით მოგვიანო ხანისად.

სამი გადამწერის ანდერძ-მინაწერებს ჩვენ ცალ-ცალკე ვაჯგუფებთ:

I. (იოანე-ბერასი)

1. „ესე კაცისა შესაქმჱ დაიწერა დედითა **იშხნისაჲთა**, ვინ იკითხ˜ვდთ, მწერლ(სთ˜ჳს) ლ˜ცვა ყ˜ვთ“ (ნუსხურად, 59r, ქვედა აშიაზე).

2. „ო˜ო ქ˜ე ი˜ჳ მეოფეო ყ˜ლთა დ˜ბდბლთა, წყ˜ლბთ მოიჴსენე ამის წიგნისა მწ˜რლი დღესა მას აღდგომისასა“ (ნუსხურად, სინგურით, 88v—89r, ქვედა აშიაზე).

3. „ქ˜ე, შ˜წყლე **ივანე** ამისი მწერალი“ (ნუსხურად, 105v, ქვედა აშიაზე).

4. „ქ˜ე, შეწ˜ყლჱ **ბერაი** მწერალი ამის წიგნისაჲ და შეუნდვენ ყ˜ნი ცოდვანი მისნი, ა˜ნ“ (ნუსხურად, სინგურით, 107r, ქვედა აშიაზე).

5. „სამებაო წ˜ო ყ˜ლისა მპყრობელო, წყ˜ლბით მოხედენ ამისსა მწერალსა გლ˜ხაკსა, მეოხებითა რჩეულისა შ˜ნისა წ˜დისა ბასილი მთ˜ვრებსკპსისაჲ (ნუსხურად, სინგურით, 118r, ქვედა აშიაზე).

6. „ესე დედაკაცი იყო სიდონია მწ˜ფჱ წ˜სა ნინოჲსი, რ˜ნ-ესე ყ˜ი აღწერა“ (წვრილი ასომთავრულით, სინგურით, 230v, ქვედა აშიაზე).

7. „ქ˜ჱ, შეწყ˜ლე **ბერაი** მწ˜რი“ (ასომთავრულად, სინგურით, 231r, სინგურით დაწერილი სათაურის შემდეგ).

8. „ქ˜ე, შ˜ე **ბერაი** მწ˜რლი“ (ნუსხურად, სინგურით, 234r, ქვედა აშიაზე).

9. „წიგნი: ქართლის: მოქცევისაჲ: | რლ˜ითა: ღ˜ნ: ნათელი: გამოაბ| რწყინვა: დასაბამი: წთ˜ა ეკლე|სიათა: გამობრწყინვებისაჲ რ˜ლ (?)თა: ზეცისა: მგა... ..: | უავილდა: უბიწოჲ: ... | (შეუძრ) (?) ..: (კედ) (?)...: (ქ˜ე)სსა: ესე| ქნ(ისა): ....: ...: ...: | (248v) სულისაჲ ვ˜ა: ტალანტი: წინამძღუართაგან: დაფარული: შემდ|გომად: მრავალთა: ჟამთა: და: წე|ლთა: ვპოვეთ“: სინგურით, გადაშლილი ნაწილი 248 r b-ს ბოლოში, იოანე-ბერას ნუსხური ხელით. სინგური გადალეულია და ანდერძის პირველი ნაწილი თითქმის აღარ იკითხება). 248r ქვედა აშიაზე შავი მელნით თ. ჟორდანიას ხელით მიწერილია: „გუნდთა(?) ყუავილად უბიწოჲსა(?) სარწმუნოებისა [ეს სიტყვა სხვა მელნით არის ჩაწერილი] შეუძრავად კედელი ქესა ესე ქნისასა (?)...“

ეს საყურადღებო ანდერძი რამდენჯერმე არის გამოქვეყნებული[21]. უკანასკნელი (ილ. აბულაძის) გამოცემის მიხედვით იგი ასე იკითხება: „წიგნი ქ ა რ თ ლ ი ს მ ო ქ ც ე ვ ი ს ა ჲ, რომლითა ღმერთმან ნათელი გამოაბრწყინ-

[21] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, I, გვ. 116; ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, სამი ისტორიული ხრონიკა, გვ. XCII; ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, ახალი ვარიანტი წმ. ნინოს ცხოვრებისა, გვ. 74; მოქცევაჲ ქართლისაჲ, წიგნში: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წიგნი I... ი. აბულაძის ხელმძღვანელობითა და რედაქციით, 1964, გვ. 163.

ვა, დასაბამი წმიდათა ეკლესიათა გამობრწყინვებისაჲ [ძალთა ზეცისა მგალობელთა გუნდთა ყუავილად უბიწოჲ სარწმუნოვებაჲ შეუძრავი კედელი ქრისტესსა· ესე ჩუენისა ცოდვისა ჴსნაჲ და მარგებელ] სულისაჲ, ვითარცა ტალანტი წინამძღუართაგან დაფარული, შემდგომად მრავალთა ჟამთა და წელთა ვპოვეთ“.

10. „სახელისა წ˜დისა სამებისაჲსა მქადაგებელნო, ზეგარდამო ქებულნო და დ˜ბლნო წ˜ნო მღდელთმოძღუარნო, ნეტარნო გრიგოლი ნოსელ ებისკ˜პსო და ღირსო ეპიფანე კჳპრელ მმ˜ადმთავარო და განთქუმ˜ლო წ˜ო ბასილი, მწყემსო ყ˜ლთა მ˜რწმნეთაო და დბ˜ლო იპოლიტჱ წნწ˜ყლნო, გამოუთქუმელთა მადლთა მეცნიერად მეტყუელნო, დიდად განსაკჳრვებელნო კაცნო, პოვნილნო გულითად ო˜ისად, წოდებულნო მონად ქე˜სა, სამკჳდრებელნო სულისა წდ˜ისანო, რნ˜ცა გამოუჩინებელნი და დაფარულნი სიბრძნისანი გამოგიცხადნა, და სული წრფელი განახლდა გუამთა თქ˜ნთა. და დაუწერენით ეკლესიასა ქე˜სსა პირად-პირადთა წიგნთა თარგმანებანი და შესხმანი წ˜დისა და ყ˜ლდ დ˜ბლისა ღ˜თისმშობლისანი და ჩ˜ნ გუაუწყეთ წესი აწინდელისა ქცევისაჲ ღ˜თისმსახურებით და მოსაგებელი ნეტარისა მის საუკუნოჲსა სასოვებით ცხორებისაჲ ვ˜ა ხილული, დაუმტკიცეთ გულისხმის-მყოფელთა, ვ˜ა თქუა დანიელ საკჳრველმან წ˜ნწყ˜ლმან. მაშინ გამობრწყინდენ გულისხმისმყოფელნი იგი, ვ˜ა მბრწყინვალებაჲ სამყაროჲსაჲ და რლ˜თა კეთილად ჴელყვეს დაუნჯებაჲ ზეცისა სიმდიდრეთაჲ წარგებითა ქ˜ყნისა მონაგებთაჲთა. და ქველის-საქმისა მათისა ახოვ˜ნბაჲ, ვ˜ა ნესტჳ ოხრის წ˜ე ღ˜თისა და კაცთა ყ˜ლთა აიძულებს მიბაძვებად მათა, დაღაცათუ გლახაკ ვინმე იყოს, ვ˜ა წერილ არს: „მედგარო, ემსგავსე ჯინჭველსა“[22] და შებმა-უყავ უფროჲს ძალისა შ˜ისა, რ˜ღ˜ი არს მომცემელი ძალისაჲ, ამისთჳს მეცა არა დავფარჱ სწრაფაჲ სულისა ჩემისაჲ მიზეზითა ნაკლულევანებისაჲთა და შეუდეგ კეთილსა გულსმოდგინებასა მე ცოდვილი და უნარჩევესი ყლ˜თა მოწესეთაჲ **ი[ო]ვანე**[23] **ბერაი** და განვასრულე წ˜ჲ ესე წიგნი: კაცისა შესაქმჱ და მეორედ — წიგნი თუალთაჲ და სახის მეტყუელი და იპოლიტე და ქართლისა მოქცევაჲ და ცხორებაჲ ნეტარისა მის და დ˜ბლისა მღდელთმოძღურისაჲ იაკობ ნასიბინელისაჲ და თარგმანებაჲ ზოგთარე ფ˜ნთა ღ˜თისთაჲ მოღუაწებითა და თანადგომითა დედის ძმისა ჩემისა **მიქაელისა** და ძმისა ჩემისა **დ˜ვთისითა** და სხუაჲ არაჲ არავის ჰრთავს თჳნიერ სიგლახაკისა ჩემისა. და შევწირე **შ(ატ)ბერდს** საყოფელსა წ˜დისა (ღ˜თი)სმშ(ო)ბლი(სასა), რლ˜საცა შინა აღვიზარდე (........) სალოცველად სულისა ჩ(ე)მი(სა) ცოდვილისა და მშობ(ე)[ლთა ჩემთა] და სალოცველად მეფეთა: [...] **ბაგრატ** მეფისა და ყ˜ლთა შვ˜ლ(თა) მათთათჳს. და გევედრები ყლ˜თა, ვინცა იმსახურებდეთ წ˜სა ამას“... (ნუსხურად, ყავისფერი მელნით, 285v).

II. (მეორე გადამწერისა) „წ˜ო მამაო იპოლიტე, მეოხ-ეყავ მამასა **იოვანეს** წ˜ე ო˜ისა ჩ˜ნისა ი˜ჳ ქ˜ა. ესე ერთი წიგნი მათითა სფ˜სითა დაიწერა. ვინ იკითხვიდეთ, ულოცვ˜დით“ (ყავისფერი მელნით, ნუსხურად, 215r).

III. (მესამე გადამწერისა).

1. „უფალო ი˜ჳ ქ˜ე, განუსუენე სულსა **დაჩისსა**“ (ყავისფერი

[22] შდრ. იგავნი, 6, 6.

[23] ო საგანგებოდ მოუფხეკიათ, ჩანს, ძველადვე.

მელნით, ნუსხურად, ჩართულია ტექსტში, როგორც II სვეტის ბოლო სტრიქონი, 268r).

2. „დ˜ზჲ შენდა, ქ˜Ჳ, დაესრულა თრ˜გმნბჲ ფნ˜ისჲ თ˜ქლი წი˜სა ეპიფანესი“ (სინგურით, მთავრულად, 285r).

3. „**დაჩის** ეთარგმანა ესე სომეხთა ენისაგან· ღ˜ნ ს˜ლი მისი დიდებულყავნ“ (ნუსხურად, 285r, ქვედა აშიაზე).

**გვიანდელი მინაწერები.** შატბერდის კრებული შეიცავს გვიანდელ მინაწერებსაც, რომლებიც ქვემოთ მოგვყავს:

1. „ქ: ქ˜ტე: ღ˜თო: [ა]დიდე: დიდებითა: საუკუნოით: ე˜ე (ვი) **კ˜კე,** რმ˜ლისა ბრძანებითა: და ჩე[ნი]თა: შეიმოსა: წიგნი ესე, ჭელითა მათისა: მიწა: მლოცველისა **მიქ˜ლისითა“** (1r, შავი მელნით, XI ს. მდივანმწიგნობრული ხელით. შდრ. ზემოთ, შენ· 19).

2. „არა... კრიტეს... ჭალაკი... დენ“ (ასომთავრულით, მელანი შავია, 1r).

3. „ესე წიგნი დეკანოზისა **ალექსისა“...** „დეკანოზი“... „ესე წიგნი“ (შავი მელნით, ხვეული მხედრულით, 1r).

4. „ეს წიგნი **დიმიტრი** პროთოპოპისაჲ, ღმერთმან მშვიდობაში პატრონს ახმაროს. 1883 [წ]· (მხედრულით; 1r).

5. „უკუეთუ არა დაავდო, ითხოვეთ სულიერი საზრდელი, რათა მიემთხჳვნეთ სუფევასა ქუჩყან...“ (მხედრულით, ხელი იგივეა, რაც მე-4 მინაწერისა; 1r).

6. „№ 1141“ (ნ. მარის ხელით (?), ფურცლის ზედა აშიაზე, 1r).

7. „რ˜ი გუამნი შეპყრობილ არიან“ (26r, ქვედა აშიაზე, შავი მელნით, ძალიან გამოუცდელი ხელით, ასომთავრულით)·

8. „დით წ˜წლი ამისთვის იტყვის: „კაცი პატივსა იყო და არა გულისხმაყო“... „პ˜რლ ანგ˜ზთა მსგავსად ყოფილჲ და აწ პირუტყთა მგ˜ზვსად იცი სლო“ (გვიანდელი ნუსხურითა და მხედრულით, შავი მელნით, 32r).

9. „ქ. მე ყ˜დ ულირსმა... (ეფისკოპოზმა) შევსწირე ექვსთა დღე ესე საყდარსა... (ღი˜სმშბლსა). ყ˜დ წ˜ო შ˜ე ც˜ი... **ევდემოზ,** ან“ (გვიანდელი ნუსხურით, შავი მელნით, 42v).

10. „ამ მე-6 რვეულს ამის წინ აკლია ერთი (მე-7) ფურცელი“ (ზედა აშიაზე, XIX ს-ის მხედრულით, შავი მელნით, 46r).

11. „აქ არევით არის შეკრული ოცდაოთხი ფურცელი. გარდათვალე ზედეთ და იქ შეამოწმე, რომელ არს სიტყვა ესე: „და ქმნის მრავალი სნეულებათა კურნება...“ (იმავე ხელით, შავი მელნით, ქვ. აშიაზე, 70v).

12. „არევით შეკრულია ამის ფურცელი, ოცდაოთხს ფურცელს ქვეით იძიე“. (76v, ქვ. აშიაზე, იმავე ხელითა და იმავე მელნით, როგორც 70v-ზე).

13. „ქ. იხილეთ, სადა არიან...“ (77v, მარცხენა აშიაზე, გვიანდელი მხედრულით, შავი მელნით).

14. „დევთე პროსკენისომე კეპრო სპევსომე ქრისტო სოკონიმასი იეთეუ... აგის საჳმასტოს ფსალოდასი, ალჲ“ (ქვედა აშიაზე, გვიანდელი ნუსხურით, შავი მელნით. 77r).

15. „ჭეშმარიტად იყო და არს იესო“ (91r, მარჯვენა აშიაზე, მხედრულად, სინგურით).

16. „ქ: აქა ახუმა ათთა“ (104v, ქვედა აშიაზე, მხედრულით).

17. „ბასილი, ცათა არ იუმაღლესებს, ეზეშთების ვ˜ე ღმე˜თამდე, რ˜ისა განსვლით გრძნობს, ა პირმშო-ამაგალითებს“ (150v. სვეტის ნაწილი დაუწერელი ყოფილა და გვიან ჩაუწერიათ ნუსხურით, შავი მელნით).

18. „წმინდაო ღ˜თისმშობელო, შეგვეწიენ და გვაცხოვნენ ჩუენ“ (125v, ქვედა აშიაზე, მხედრულით).

19. „მოიხსენე, უფალო, ცოდვილი... ყოფილი“ (126r, ზედა აშიაზე მხედრულით, შავი მელნით).

20. „ესე არს ღ˜თი ჩვენი“ (139r, მარჯვენა აშიაზე, მხედრულით, შავი მელნით).

21. „მესტუმრეო... და ესე“ (147v, ქვედა აშიაზე, მხედრულით, შავი მელნით).

22. „ხ: ხმ˜წიფებაჲ მეცეს ვ˜ა“ (184r, ქვედა აშია, ნუსხური, მელანი ძველია).

23. „რ˜ლსაღა იტყჳს ჰს˜რლთ შ˜ნ პირველისაგან“ (279v, გვიანდელი გაუწაფავი ნუსხურით, მელანი შავია).

24. „ებრაული და ბერძნული ასოებიც არის ამ წიგნში და ხრონოლოღიაც ადამისითგან ვე ნიკიფორე მეფედმდე.., 2 .ხ. იპოვების წიგნსა ამას შინა წერილნი ესე: 1. ექუსთა დღე., 2. იპოლიტეს განმარტება., 3. ათორმეტთა თუალთ განმარტება., 4. სახის მეტყუჱლება., 5. ნინოს ცხოვრება და ქართლის მოქცევა და სხუა., 6. დავითნის თარგმანი...“ (287r, ქაღალდის ფურცლის გადარჩენილ ნაწილზე, მხედრულად, ორი სხვადასხვა ხელით, შავი მელნით).

შატბერდის კრებული შეიცავს გადაწერის თანადროულ რამდენიმე სომხურ მინაწერს, რომლებიც სათანადოდ შეისწავლა და გამოაქვეყნა ნ. მარმა[24].

1. სომხური ანბანი (227v).

2. *ՄԽՍՐՍԱԲ ԱՐՆԷ ՋԱՅՍ ԳԻՐՍ*

„მესრსაბი(!) ქმნის ამ ასოებს“ (278r).

3. *Ա˜Ծ ՈՐՀՆԷ ԲԵՐԱՅՆ ԳՐԱԳԻՐՍ ԱՄԻՆ*

„ღმერთი აკურთხევს ბერას მწერალსა, ამინ“ (278r).

4. *ՈԳՆԻԱ ՅՍՈՍ*

„შეეწიე, იესუ“ (28v).

5. *ՀԱՅՐ ՄԻ ԷՐ ՈՐԻ ԵՐԿԻՆՍ ՏԷՐ*

„მამაჲ ერთი იყო, რომლისა „ცანი უფალი (282v).

6. *ՍՈՐՓԵՎ ԱՆՈՆ*

6. სორფევი სახელი“

შატბერდის კრებული შეიცავს აგრეთვე ბერძნულად შესრულებულ ერთ გადაწერის თანადროულ მინაწერს, რომელიც ე. თაყაიშვილმა გამოაქვეყნა რუსული თარგმანითურთ[25].

ΚΗΥΡ Ι˜Ϲ Χ˜Ϲ Ο ΘΕΟϹ ЄΛЄϹΟΝ ΗΜΑϹ

(„უფალო იესუ ქრისტე ღმერთო, შეგჳწყალენ ჩუენ“ 280r, ქვედა აშიაზე, ყავისფერი მელნით).

---

[24] Н. Марр, Ипполит, стр. XIX; ნ. მარს აღნიშნული აქვს ის შეცდომები და უწიგნური ფორმები, რომლებიც ამ მინაწერებში გვხვდება.

[25] Е. Такайшвили, Описание..., с. 648.

**კრებულის შემდგენელ-გადამწერნი.** შატბერდის კრებული, როგორც ანდერძ-მინაწერებიდან და პალეოგრაფიული მონაცემებით ირკვევა, სამი პირის მიერ არის გადაწერილი. ამათგან ორი უცნობია (გადამწერი დასახელებული არ არის), ერთი კი ჩვენს ძველს მწერლობაში კარგად ცნობილი კალიგრაფი იოანე-ბერა არის, რომლის ხელითაცაა გადაწერილი პარხლის ოთხთავი (A—1453, 973 წ.)[26]. ეს ოთხთავი იმავე მშვენიერი მრგლოვანი ასომთავრულით არის შესრულებული, რომლითაც ჩვენი კრებულია გადაწერილი (1v—126r). იპოლიტე რომაელის შრომები (126v—215r-მდე) ნუსხურითაა ნაწერი მეორე კალიგრაფის მიერ, რაც ამ შრომების ბოლოსვეა დამოწმებული ანდერძით. ანდერძი, რომელიც იპოლიტეს შრომების გადამწერს ეკუთვნის, იუწყება: „წმიდაო მამაო იპოლიტე, მეოხ-ეყავ მამასა **იოვანეს** წინაშე უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა. ესე ერთი წიგნი მათითა საფასითა დაიწერა. ვინ იკითხვიდეთ ულოცევდით“ 215r[27]).

იპოლიტეს თხზულებებს მოსდევს „მოქცევაჲ ქართლისაჲ“ (215v—248v), რომელიც ნუსხურით არის დაწერილი. ეს ნაწილი, როგორც ანდერძები გვიჩვენებენ (231r, 234r), ისევე იოანე-ბერას მიერ არის გადაწერილი, თანაც საზედაო ასოები ამ ნაწილში გრაფიკულად აბსოლუტურად ემთხვევა ბერას მიერ წინ გადაწერილს; ამას გარდა, მას ხშირად „წაუცდება ხელი“ და მრგლოვანს ურევს ნუსხურში. ეს მრგლოვანიც ბერას ხელის იდენტურია; დაბოლოს, ბერას ხელით შესრულებული ნუსხური მინაწერების ხელი ემთხვევა იმ ნუსხურს, რომლითაც გადაწერილია „მოქცევაჲ ქართლისაჲ“ (215v—248v).

„იაკობ ნასიბინელის ცხოვრება“ (248v—256r) დაწერილია იმავე პირის მიერ, რომელმაც იპოლიტეს შრომები გადაწერა.

ხელნაწერის ნუსხურ დაწერილობათა შორის არის ზოგი განსხვავება, რომელთა საფუძველზეც დასაშვებია ვარაუდი მათი სხვადასხვა წარმომავლობის შესახებ. მეორე გადამწერის ნუსხური ხელი, იოანე-ბერას ნუსხურისაგან გაირჩევა შემდეგი თვისებებით: ა. ნაკლები კუთხოვანებით და მეტი მოქნილობით (ამ მხრივ ნიშანდობლივია **მ**-ანის მოხაზულობა, **ბ**-ს ზემო ნაწილის არასწორხაზოვნება), ბ. **გ**-ანისა და **უ**-ნის მოხაზულობით.

256r-დან კრებულში იწყება კიდევ სხვა, მესამე ხელი, რომლითაც გადაწერილია ფსალმუნთა თარგმანება, იგი ბოლომდე მიდის, ოღონდ 285v, რომელზედაც იოანე-ბერას ძირითადი ანდერძი არის მოთავსებული და რომელიც ხელნაწერის ბოლო ფურცლისა უნდა ყოფილიყო, იოანე-ბერას ავტოგრაფი ჩანს.

II ნუსხური III („ფსალმუნთა თარგმანების“) ნუსხურისაგან განსხვავდება **ქ**-ანის, **ზ**-ილის და, განსაკუთრებით **ჭ**-არის მოხაზულობით. III ნუსხურისათვის დამახასიათებელია რვიანის მსგავსი, სტრიქონს ზევით ასული, **ჭ**-არი — იხ. 268r (2-ჯერ), 264v. იოანე-ბერას ნუსხურისათვის (I ნუსხ. ხელი) დამახასიათებელია თავშეკრული **ჭ**-არი, ოღონდ კუთხოვანი თავით და

---

[26] საქ. სახ. მუზეუმის ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა... A-V, გვ. 2, თბ., 1955. ქართული ოთხთავის ორი უძველესი რედაქცია სამი შატბერდული ხელნაწერის მიხედვით, გამოსცა ა. შანიძემ, 1945 წ., გვ. 034.

[27] ც. ჭანკიევის აზრით, ამავე კალიგრაფს ეკუთვნის კრებულის 248—256 ფურცლებიც („იაკობ ნასიბინელის ცხოვრება“). იხ. ც. ჭ ა ნ კ ი ე ვ ი, დაქარაგმების წესები ძვ. ქართულ წერილობით ძეგლებში, თბ., 1966 (ხელნაწერი), გვ. 56—57.

სტრიქონს ქვემოთ დაშვებული. ასეთი ჴ-არია სწორედ მის ანდერძში, რის გამოც ის ბერას მიერ ნაწერად მიგვაჩნია.

ვის ეკუთვნის ხელნაწერის მეორე (126v—215r, 248v—256v) და მესამე (256v—285r, 286rv) ხელი? როგორც ვნახეთ, შატბერდის კრებულის ძირითად ანდერძში სამი პირია ნახსენები: იოანე-ბერა, მისი ძმა დავითი და დედის ძმა მიქაელი, რომელთა შესახებ იოანე-ბერა წერს: „...შეუდეგ კეთილსა გულსმოდგინებასა მე... **იოვანე-ბერაი** და განვასრულე... მოღუაწებითა და თანადგომითა დედის ძმისა **მიქაელისა** და ძმისა ჩემისა **დავითისითა.** და სხუაჲ არაჲ არავის ჰრთავს თჳნიერ სიგლახაკისა ჩემისა...“ (285v).

მეორე კალიგრაფი არ შეიძლება იყოს არც დავითი, არც მიქაელი, რადგან ამ ნაწილის გადამწერის ანდერძიდან ჩანს, რომ მას იოვანესაგან შრომის საფასური აუღია, ჩვენ კი ვიცით, რომ იოვანეს ძმას და ბიძას მისთვის დახმარება გაუწევიათ ხელნაწერის შექმნაში.

იოანე-ბერას მიერ თანამდგომებად და დამხმარეებად მოხსენებულნი — დედის ძმა მიქაელი და ძმა დავითი — ბიძა-დისწულად სხვა ხელნაწერის ანდერძშიაც არიან წარმოდგენილნი. ეს არის 977 წელს გადაწერილი ქადაგებანი იოანე ოქროპირისა და ეფრემ ასურისა: „...ესე ანდერძი მე უღირსმან... **დავით**, დისწულმან ღმერთშემოსილისა **მიქაელ მოდრეკილისამან** დავწერე“[28]. თუ აქ დასახელებულ დავითსა და მიქაელ მოდრეკილს გავაიგივებთ შატბერდის კრებულის დავითსა და მიქაელთან, როგორც ეს თ. ჟორდანიას მიაჩნია[29], მაშინ შატბერდის კრებულის გადამწერი იოანე-ბერაც მიქაელ მოდრეკილის დისწული აღმოჩნდება.

კ. კეკელიძის აზრით, საფიქრებელია, მიქაელ მოდრეკილი იყო იოანე ვარაზვაჩეს ძე (ე. ი. ძმა ექვთიმე ათონელისა), რომელიც 978 წ. ოშკის ლავრაში უნდა ყოფილიყო. ამას უნდა მიგვანიშნებდეს ოშკის ბიბლიის ერთ-ერთი ანდერძი: **„მიქელ ძე ვარაზვაჩესი.** დიდი სიტკბოებაჲ მიჩუენეს ამის წიგნისა შრომასა“. იოანე-ბერასა და დავითის ნათესაობა მიქაელ მოდრეკილთან კ. კეკელიძეს სარწმუნოდ მიაჩნია. ექვთიმე ათონელსა და მიქაელ მოდრეკილს ჰყოლიათ, კ. კეკელიძის აზრით, და, რომლის შვილები არიან იოანე-ბერა და დავითი[30]. თუ იოანე-ბერას დედის ძმა მიქაელი მართლაც მიქაელ მოდრეკილი არის, მაშინ შატბერდის კრებულის მესამე ხელი მას არ უნდა ეკუთვნოდეს; მისი ხელი ცნობილია მის მიერ დაწერილი იადგარის (S—425) მიხედვით[31] და სრულიად განსხვავდება ამ მესამე ხელისაგან.

შესაძლოა, ეს ნაწილი გადაწერილი იყოს იოანეს ძმის დავითის მიერ, მაგრამ დაბეჯითებით ამის თქმა არ შეგვიძლია, რადგან ჩვენ არა გვაქვს საშუალება, შევამოწმოთ ის ხელნაწერი, რომელიც მას გადაუწერია; ეს ხელნაწერი ამჟამად ათონზეა და ჩვენთვის ხელმიუწვდომელია[32]. უნდა ვივარაუდოთ, რომ დავითისა და მიქაელ მოდრეკილის „მოღუაწება და თანადგომა“ სხვა რამეში უნდა მდგომარეობდეს. შესაძლოა, მათ მონაწილეობა მიიღეს კრებულის შედგენაში და რედაქტირებაში.

---

[28] Catalogue des manuscrits géorgiens de la bibliothèque de la Laure d'Iviron au Mont Athos, par R. Blake. Paris, 1932, p. 45 (ხელნაწერი № 9, ცაგ. № 69).

[29] თ. ჟორდანია, ქრონიკები, I, გვ. 109.

[30] კ. კეკელიძე, ქართული ლიტერატურის ისტორია, I, გვ. 175—176.

[31] ილ. აბულაძე, ქართული წერის ნიმუშები, 1973, ტაბ. 57, 58, გვ. 351.

[32] R. Blake, Catalogue des manuscrits... de la Laure d' Iviron, p. 41 (ms. № 9).

**კრებულის გადაწერის ადგილი და დრო.** კრებული გადაწერილი უნდა იყოს შატბერდის ლავრაში, რომელიც გრიგოლ ხანძთელს აუშენებია ბაგრატ კურაპალატის შემწეობით. როგორც ანდერძით არის დამოწმებული, იოანე ბერა შატბერდს ყოფილა აღზრდილი და კრებული ამავე ტაძრისათვის შეუწირავს („შევწირე **შატბერდს...** რომელსაცა შინა აღვიზარდე"). პარხლის სახარების ანდერძითაც ცნობილია, რომ იოანე-ბერა შატბერდელი მოღვაწეა. „მე, ივანე-ბერამან, მწერალმან შატბერდელმან, შატბერდს დავწერე და პარხალს შევწირე სალოცველად ყოველთა ძმათა შატბერდელთა" (A—1453, 238r)[33]. შატბერდის კრებულიც რომ X საუკუნეში ყოფილა გადაწერილი, ეს აშკარაა, მაგრამ, კერძოდ, მეათე საუკუნის რომელ მონაკვეთში არის იგი შექმნილი? ამის გასარკვევად მთავარი მნიშვნელობა ენიჭება იპოლიტე რომაელის „ქრონიკონის" ფრაგმენტს, რომელიც შეტანილია ჩვენს კრებულში (122r—126r). „ქრონიკონი" მოყვანილია კრებულის გადამწერის იოანე-ბერას ხელით ბიზანტიის იმპერატორ თევდოსიოს მესამემდე (715—717 წწ.), ხოლო შემდეგ ეს სია იმპერატორებისა შევსებულია სხვა ხელით და მოდის იმპერატორ იოვანე I ჩიმიშკამდე (კივრიჯანამდე, 969—976 წწ.)[34]. ეს სია, მართალია, სხვა ხელით არის დაწერილი, მაგრამ ხელი და მელანი ნაწერისა აშკარად მეტყველებენ, რომ ჩანართი ძირითადი ტექსტის ასაკის თანადროულია და იგი შეტანილია „ქრონიკონში" სწორედ იოვანე I ჩიმიშკის დროს. ე. თაყაიშვილის ვარაუდით, შატბერდის კრებული გადაწერილი უნდა იყოს პარხლის ოთხთავამდე. ე. თაყაიშვილს ეს დასკვნა, როგორც ჩანს, უკარნახა შემდეგმა გარემოებამ: იოანე-ბერას ანდერძით შატბერდის კრებული შექმნილია „სალოცველად მეფეთა: ბაგრაც მეფისა და ყოველთა შვილთა მათთათჳს" (285v), იმავე იოანე-ბერას ანდერძით, პარხლის ოთხთავი დაიწერა „სალოცველად მეფეთა ჩუენთათჳს: ღმრთივ დაბადებულისა **ბაგრატ** ქართველთა მეფისა, **დავით** მაგისტროსისა, **სუმბატ** ერისთავთ-ერისთავისა და ღ̃ივ მონიჭებულთა ძეთა მათთათჳს".

ამ ორივე ანდერძში მოხსენებულია ბაგრატ მეფე, მაგრამ პირველში არ არის დავით მაგისტროსის ხსენება, რაც, როგორც სავარაუდებელია, საფუძველი გამხდარა ექ. თაყაიშვილისათვის, რომ ეთქვა: შატბერდის კრებული გადაწერილია დავით კურაპალატის ახალგაზრდობაში, როცა იგი ჯერ კიდევ არ ატარებდა მაგისტროსის ტიტულსო[35].

თ. ჟორდანიას შატბერდის კრებული 973—976 წწ.-ში გადაწერილად მიაჩნია. ამის მიზეზი გამხდარა ზემოთ აღნიშნული „ქრონიკონის" დაბოლოვება. აქ ჩამოთვლილ მეფეთა სია ასე მიდის: „...კონსტანტი... რომანოზ: ნიკიფორე: კივრიჯან". „კივრიჯან" ჟორდანიას მიაჩნია იმპერატორ იოვანე I ჩიმიშკად (969—976 წწ.) და ხელნაწერიც მისი დროისად. ილ. აბულაძე ხელნაწერს X საუკუნის 70-იანი წლებით ათარიღებს[36]. ჩვენც შესაძლებლად გვეჩვენება ხელნაწერის დათარიღება X საუკუნის 60—70-იანი წლებით.

---

[33] ქართული ოთხთავის ორი ძველი რედაქცია, სამი შატბერდული ხელნაწერის მიხედვით, თბ., 1945, გვ. 035. ა. შანიძის აზრით, იოანე-ბერას ეს ანდერძი სხვა პირის ხელით არის გადაწერილი.

[34] კივრიჯანი რომ იოვანე I-ს ჩიმიშკს ეწოდებოდა, ამის თაობაზე იხ. ს. ჯ ა ნ ა შ ი ა, უძველესი ეროვნული ცნობა ქართველთა პირველსაცხოვრისის შესახებ, შრომები, II, 1952, გვ. 32

[35] Е. Такайшвили, Описание..., с. 651.

[36] ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წიგნი I, თბ., 1964, გვ. 6.

## II. შატბერდის კრებულში შესული თხზულებანი

**კრებულის რაობა და შედგენილობა.** კრებული ეგზეგეტიკური ხასიათის თხზულებებს შეიცავს. კრებულში შედის აგრეთვე ჰაგიოგრაფიული და საისტორიო მწერლობის ნიმუშებიც. მასში შემავალი თხზულებები საგანგებოდ არის სხვადასხვა წიგნებიდან ამოკრეფილი, ამას მინაწერებიც გვიჩვენებს. გრიგოლი ნოსელის შრომა შატბერდის კრებულში გადმოტანილია დღეისათვის უცნობი იშხნური ხელნაწერიდან. აი, რას ვკითხულობთ ამ თხზულების ბოლოს: „ესე კაცჲსა შესაქმჱ დაიწერა დედითა იშხნისაჲთა" (59v).

ჩვენი დაკვირვებით, იპოლიტე რომაელის შრომებიც (126v—215v) ცალკე ხელნაწერიდან არის გადმოწერილი მეორე გადამწერის მიერ და იგი პირდაპირ ჩაგდებულია ჩვენს კრებულში. იპოლიტე რომაელის შრომების გადამწერი იტყობინება: „წმიდაო მამაო იპოლიტე, მეოხ-ეყავ მამასა **იოვანესა** წინაშე უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესა; ესე ერთი წიგნი მათითა საფასითა დაიწერა. ვინ იკითხვიდეთ, ულოცევდით" (215r).

თანამიმდევრობა კრებულში შემავალი თხზულებებისა, რომელთა სათაურები სინგურით არის ნაწერი, ასეთია:

1. „თქუმული წმიდისა და ნეტარისა მამისა ჩუენისა გრიგოლი ნოსელ ებისკოპოსისაჲ კაცისა შესაქმისათჳს, რომელი მიუწერა ძმასა თჳსსა პეტრეს ებისკოპოსსა სებასტიელსა — უკუეთუმცა ჯერ-იყო დიდებაჲ სათნოების მომგებელთაჲ..." 1v—59r.

ზემოთ აღნიშნული იყო, რომ ხელნაწერს აკლია თითო-თითო ფურცელი ფფ. 41, 45 და 46 შემდეგ; გარდა ამისა, ჩამოჭრილია ნახევარი ფურცელი — ფ. 58; ამის გამო ტექსტს აკლია **კბ** თავის ბოლო, **კგ** თავი მთლიანად, **კდ** თავის დასაწყისი, **კე** თავის ბოლო, **კჱ** თავის დასაწყისი, აგრეთვე ტექსტის ნაწილი ბოლო **ლ** თავში.

2. „თუალთაჲ, ეპიფანჱ კჳპრელისა თქუმული, ეპიფანჱ ეპისკოპოსი კოსტანტია ქალაქისაჲ, რომელ არს დედაჲ ქალაქთაჲ კჳპროს ჴალაკისაჲ, რომელ თქუა ათორმეტთა მათ თუალთათჳს. — უფალსა ჩემსა, პატიოსანსა ძმასა და საქმის თანაზიარსა თევდორჱს კეთილად მსახურსა ეპისკოპოსსა ეპიფანჱ ეპისკოპოსი უფლისა მიერ გიკითხავ..." 59v—105v.

„თუალთაჲ" სწერია აშიაზე, ვერტიკალურად, ქანწილის გვერდით. თითოთითო ფურცლის კლების გამო 83-ე და 93-ე ფურცლების შემდეგ ტექსტს აკლია **ზ** და **ია** თავების ნაწილები.

3. „მჴეცთათჳს სახისა სიტყუაჲ, წიგნთაგან თქუმული წმიდისა ბასილი ებისკოპოსისა კესარიელისაჲ — **ა.** არს, რომელი იწოდების მსუენი მზარისაჲ..." 106r—118r.

4. „ხ [......] [ა.] — ამას შენდა, პატიოსანო, ჩუენ შევსწირავთ, რომლისა მადლისათჳს ჰკითხჱ მოჴსენებაჲ მისთჳს იყავნ. არიან მრჩობლ წერილთა მათ წარმოღება პირველად დაბადებულთა მათ ღმრთისა მიერ ექუსთა მათ დღეთა ქმნული..." 118v—122r.

[**5**] „ადამ ცხოვნდა **სლ** წელ და შვა სჱით..." 122r—126r.

თხზულების ხუთსტრიქონიანი სათაური, რომელიც სინგურით ყოფილა ნაწერი, საგულდაგულოდ არის ამოფხეკილი და არ იკითხება. ტექსტი ნაკლულია 125-ე ფურცლის ნახევრის (ტექსტის ერთი სვეტის) ჩამოჭრის გამო. სხვა ნუსხებში, რომლებშიც ეს თხზულება მოიპოვება, მას სათაური სულ არა აქვს (იერ. 44, A—165, Q—41, S—2785), ერთ მათგანში კი (იერ. 74) გადამწერს იგი წინამავალი თხზულების გაგრძელებად მიუჩნევია და შესაბამისად დაუსათაურებია („პროსომილისაჲ **ზ**.). შატბერდის კრებულში **ა** და **ბ** ნაწილები ერთმანეთისაგან გამოყოფილია სინგურით გამოყვანილი წერტილებისაგან შემდგარი ხაზით. პირველი ნაწილის ბოლოს ტექსტში შეტანილია ანდერძი: „ლოცვა-ყავთ ჩემთჳს, საყუარელნო, აღმო-რაჲ-იკითხვიდეთ, სიყუარულით შეიწყნარჱთ“ (122r). სხვა ხელნაწერებში მეორე ნაწილი უსათაუროდ მოსდევს პირველს. იერ. 44, იერ. 74 და A—165 ნუსხებში პირველი სტრიქონის ბოლოს დართულია ანდერძიც.

თხზულების რაობისა და მასში შემავალი ცალკეული ნაწილების დადგენის შესახებ ნ. გვ. 38.

5. იპოლიტეს განმარტებაჲ კურთხევათა მათთჳს მოსესთა ათორმეტთა მიმართ ნათესავთა, კს~ნ. — ნეტარისა მის ისაკისი ყოფილთა მათთჳს კურთხევათა ძეთა მიმართ თჳსთა...“ 126v—140v.

ტექსტი ნაკლულია, რადგან ხელნაწერში დაკარგულია 1 ფ. 130—131 ფფ. შუა.

6. „წმიდისა იპოლიტეს თქუმული კურთხევათა მათთჳს იაკობისთა, ვითარ-იგი ათორმეტნი ნახპეტნი აკურთხნა. — კურთხევათა მათთჳს იაკობისთა გამოთქუმად სიტყუანი. მე უფლისა მიერ კურთხევათა მათ ვეძიებ...“ 140v—155v.

სათაური ნაწერია ნუსხურად, სინგურით.

7. „თქუმული იპოლიტესი დავითისთჳს და გოლიადისთჳს განმარტებაჲ. — ზრახვანი იგი ნეტარისა მის დავითისნი...“ 155v—162r.

8. „ნეტარისა იპოლიტეს თქუმული თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲ. — სიბრძნჱ აქუნდა სოლომონს...“ 162r—177r.

9. „ნეტარისა იპოლიტეს თქუმული აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა, თქუმული წიგნთაგან წმიდათა ქრისტესთჳს და ანტექრისტესთჳს. — გაუწყე შენ დამტკიცებულსა მაგას შენსა მეცნიერებასა...“ 177r-193v.

თხზულების ტექსტი სრული არ არის, რადგან ხელნაწერს აკლია სამი ფურცელი ფფ. 178, 182 და 183 შემდეგ.

10. „სიტყუაჲ წმიდისა იპოლიტჱსი სარწმუნოებისათჳს. — გურწამს ვითარცა ნათელ ვიღეთ...“ 193v—203v.

11. „თქუმული წმიდისა და ნეტარისა მამისა ჩუენისა იპოლიტესი მთავარებისკოპოსისაჲ სახჱ აღთქუმისაჲ. — მართალ არს სიტყუაჲ ესე, რომელსა ვიტყჳ...“ 203v—215r.

ტექსტი დეფექტურია: აკლია ერთი ფურცელი 205 ფ. შემდეგ.

12. „მოქცევაჲ ქართლისაჲ“[37]. 215v—248r.

[თავი ა.] „პირველ, ოდეს ალექსანდრე მეფემან ნათესავნი იგი ლოთის შვილთანი წარიქცინა...“ 215v—222r.

---

[37] „ქართლის მოქცევისათვის“ ნაჩვენები გვაქვს თხზულების ცალ-ცალკე ნაწილებიც, რომლებიც ხელნაწერში სხვადასხვაგვარად არის გამოყოფილი.

სათაური ნაწერია მსხვილი ასომთავრულით, სინგურით. ასეთივეა ტექსტის პირველი საზედაო ასო. სათაურის წინ სინგურით გამოყვანილია დიდი ქანწილი. ნუსხურით ნაწერი ტექსტი (215v—216r) გაცხოველებულია შავი მელნით. ტექსტი დაზიანებულია; ამ ნაწილში ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი 217-ე ფ. შემდეგ. სიტყვები: „მაშინ მოვიდა ნეტარი“ (221v) სწერია სინგურით ასომთავრულით. 221r-ზე ფურცლის ქვედა ნაწილი გადალეულია და ძნელად იკითხება. აქვე აშიაზე შავი მელნით გამეორებულია გადალეულ ადგილებზე მოთავსებული ტექსტი. მინაწერი გადადის 221v-ზე, სადაც სწერია: „აღმოვიკითხე თ. ჟორდანიამ“. 219r-ზე:„საფლავი თ. ჟ.“ ამავე ხელით არის აშიებზე მიწერილი ტექსტის ცალკეული ამოკითხული სიტყვები 220v, 222v-ზე; ასეთივე მინაწერები: 230n. 234n, და სხვ.

ჭელიშურ ხელნაწერს (H—600) დასაწყისი აკლია, ამიტომ არც სათაური აქვს.

[თავი ბ.] „ხოლო ოდეს დაასრულა სრბაჲ (თჳსი) სარწმუნოებასა ზედა წმიდისა სამებისასა...“ 222v—223v.

თავის რიცხვის მაჩვენებელი ხელნაწერში არ არის. აშიაზე სინგურით არის გამოყვანილი დიდი ქანწილი, ასეთივეა ტექსტის პირველი ინიციალი — ხ. პირველი სამი სტრიქონი დაწერილია ასომთავრულით, რომელიც გადალეულია (თუ გადაფხეკილი?) და გაცხოველებული შავი მელნით. ამავე მელნით არის გაცხოველებული ამ გვერდზე პირველი სვეტი მთლიანად და მეორე სვეტის ქვედა ნაწილი.

თავის რიცხვის მაჩვენებელი არ არის არც ჭელიშურ ხელნაწერში, რომელშიც ტექსტი პირდაპირ გრძელდება. ოღონდ სიტყვები „და ოდეს-იგი წ῀ნ სრბაჲ თჳსი აღასრულა სარწმუნოებასა ზედა წმიდისა სამებისასა“ დაწერილია სინგურით (7v). სინგურითვეა გამოყოფილი დასაწყისი მომდევნო თხრობისა, რომელიც შატბერდულ ხელნაწერში სულ არ არის: „და იყო მათვე ჟამთა შინა მირეან მეფისათა, რაჟამს მოინათლა სოჯი დედოფალი და მის თანა მთავარნი მრავალნი ჴელსა შინა ნინოჲსსა ბოდს შინა“ (8v).

[თავი გ.] „ცხორებაჲ წმიდისა ნინოჲსი. — იყო მათ ჟამთა ოდენ (!) გ῀ი კაბადუკიელი იწამა...“ 223v—225v.

სათაური და ორი ინიციალი ტექსტის დასაწყისში (ი და ყ) გამოყვანილია სინგურით, ასეთივეა ქანწილი სათაურთან, აშიაზე, სათაური და ტექსტის პირველი ორი სტრიქონი ნაწერია ასომთავრულით. ასევეა ნაწერი 225 v-ზე სიტყვები „იწყო უწყებად ჩემდა“.

ჭელიშურ ხელნაწერშიც ტექსტი გრძელდება სათაურის გარეშე: „იყო“ სიტყვაში პირველი ასო ნაწერია სინგურით და მას ქვეშ პატარა ნიშანი (რგოლი) უზის (13r).

„თავი დ. აღწერილი მისვე სალომე უჟარმელისაჲ. — აწ ვიწყო და გითხრა ყოველი...“ 225v—228r (?).

სათაური და ტექსტის პირველი სიტყვა ნაწერია ასომთავრულით, სინგურით (თავის რიცხვის მაჩვენებელი დ — ყავისფერი მელნით). ტექსტის პირველი სტრიქონი მთავრულია. 226r-ზე ორივე სვეტის პირველი სტრიქონები აგრეთვე ნაწერია ასომთავრულით.

ჭელიშურ ხელნაწერში თავი ცალკე გამოყოფილი არ არის, არც სათაური აქვს, ოღონდ შესაბამისი ტექსტის დასაწყისში სინგურით გამოყვანილია დიდი ინიციალი ხ — „ხოლო“ (15v).

შატბერდის კრებულს აქ აკლია ერთი ფურცელი 227-ე ფ. შემდეგ; არ ჩანს, თუ სად მთავრდებოდა ეს (დ) თავი და სად იწყებოდა მომდევნო (ე) თავი. ჭელიშურ ხელნაწერში, რომელიც აქ დაზიანებული არ არის, ორი თავის შესაბამის ფურცლებზე (15v—19r) ახალი თავის მაჩვენებელი სათაური ან სხვა რაიმე ნიშანი არ არის.

„თავი ვ, მოწევნაჲ წმიდისა ნინოჲსი მცხეთად, აღწერილი მისივე სალომე უჯარმელისაჲ. — ხვალისაგან იყო ჳმაჲ ოჳრისაჲ...“ 228r—231r.

სათაური და ტექსტის პირველი საზედაო ასო ნაწერია სინგურით, ასომთავრულით, ტექსტის პირველი სტრიქონი — ასომთავრულით. 230r-ზე პირველი სვეტის დასაწყისი ხუთი სტრიქონი („და თქუა... ესე არს“) ნაწერია ასომთავრულით, ასევე — ერთი სტრიქონი 230v მეორე სვეტში („მომიგო და მრქუა მე მან“). ამავე გვერდზეა გადამწერის შენიშვნა, სინგურით გამოყვანილი: „ესე დედაკაცი იყო სიდონია, მოწაფჱ წმიდისა ნინოჲსი, რომელმან ესე ყოველი აღწერა“ (ფურცლის ქვედა აშიაზე).

ჭელიშურ ხელნაწერში სათაური არ არის, ტექსტი პირდაპირ გრძელდება რაიმე ნიშნის გარეშე (19r).

„თავი ზ, რომელი აღწერა დედაკაცმან ჰურიამან, სახელით სიდონია, ასულმან აბიათარ მღდელისამან. — და იყო, ოდეს მოხედა ღმერთმან...“ 231r—234r.

სათაური (თავის რიცხვის მაჩვენებლის გარდა) ნაწერია სინგურით, ასომთავრულით, ტექსტის პირველი სტრიქონი, რომლის დასაწყისი დ დიდი საზედაო ასოა, აგრეთვე ასომთავრულით არის ნაწერი. 231v-ზე, მეორე სვეტის ქვედა ნაწილში და 231r-ზე, პირველი სვეტის ზედა ნაწილში, ნაწერი ალაგ-ალაგ გაცხოველებულია. 233r-ზე სიტყვები „ხოლო დედასა მისსა ვ̃ა ესმა“ დაწერილია ასომთავრულით.

ამ თავს ჭელიშურ ხელნაწერშიც აქვს სინგურით დაწერილი სათაური, ოღონდ თავის რიცხვის მაჩვენებელისათვის დატოვებულია ცარიელი ადგილი: „თავი [..] აღწერა დედაკაცმან...“ 22r.

„თავი ჱ, თქუმული სიდონიაჲსივე დედაკაცისაჲ. — ოდეს ვიხილჱ ასულმან...“ 234r—235r.

სათაური ნაწერია სინგურით, ასომთავრულით.

ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი მეექვსეა: „თავი ვ,“ (24v). 235v-ზე სვეტის დასაწყისი სიტყვები „მან მხოლომან იხილა“, ნაწერია ასომთავრულით.

„თავი [...] თქუმული მისივე, თ. — და იყო დღჱსა ერთსა, ზაფხულის პირსა...“ 235v—236r.

სათაური გამოყვანილია სინგურით, ასომთავრულით. სინგურით ნაწერი მაჩვენებელი თავისა ამოფხეკილია, და თ სინგურით ჩაწერილია ტექსტის პირველ ასოში. ტექსტი ნაკლულია: 235-ე ფ. შემდეგ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი მეშვიდეა: „თავი ზ“, 26v.

[„თავი ი. მისივე აღწერილი აღშენებისათჳს ეკლესიათაჲსა] — ხოლო მეფჱ ეტყოდა ნინოს აღშენებისათჳს ეკლესიისა...“ 236r—238v.

ხელნაწერში სათაური ან ტექსტის დაყოფის რაიმე ნიშანი არ არის. თა-

ვის სახელწოდება აღდგენილია ჭელიშური ხელნაწერის მიხედვით, სადაც ეს თავი მერვეა („თავი Ⴆ“, 28r).

„თავი ია, თქუმული მისივე. — პირველი სასწაული. მო-ვინმე-ვიდა ჰურიაჲ...“ 338v—239r.

სათაური და ტექსტის პირველი სტრიქონი ნაწერია ასომთავრულით. სათაური სინგურით არის ნაწერი (ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი ცალკე გამოყოფილი არ არის, ტექსტი პირდაპირ გრძელდება 30r-ზე).

„თავი იბ, რომელი თქუა აბიათარ, რომელ იყო პირველ მღდელი ბაგინსა შინა ჰურიათასა მცხეთას და ნათელ-იღო ჴელსა შინა ნინოჲსსა. — მე, აბიათარ, მღდელი ვიყავ...“ 239r—241r.

სათაური (თავის რიცხვის მაჩვენებელის გარდა) ნაწერია სინგურით, ასომთავრულით, იბ — ყავისფერი მელნით. ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი მეცხრეა: „თავი თ“ (30v).

აქედან მოყოლებული, ჭელიშურ ხელნაწერში ტექსტის თანამიმდევრობა სხვაგვარია: მეათე თავად მოდის: „თავი ი, წიგნი, რომელ დაწერა მირეან მეფემან ქართლისამან ჟამსა სიკუდილისასა“ (32r—34r); მას მოსდევს „ანდერძი მირიან მეფისა ძისა მიმართ თჳსისა რევისა და ნანა დედოფლისა სიტყუაჲ გლოვისაჲ“ (34rv) და „აღწერილი იაკობ მღდელისა და იოანე მთავარეპისკოპოსისა და (!) ამართებისათჳს პ[ა]ტიოსნი[სა] და ცხოველმყოფელისა ჯუარისა მცხეთას“ (34v—36v).

„თავი იგ. პატიოსნისა ჯუარისათვის, რომელი აღწერა იაკობ. — და იყო, რაჟამს მოეკუეთა ხႶ იგი...“ 241r—242v.

სათაური და ტექსტის პირველი საზედაო ასო ნაწერია ასომთავრულით, სინგურით, იგ — ყავისფერი მელნით.

ჭელიშურ ხელნაწერში თავს რიცხვის მაჩვენებელი არა აქვს (ნ. ზემოთ).

„აღმართებაჲ პატიოსნისა ჯუარისა მცხეთისაჲ და მერმე კუალად გამოჩინებაჲ, თავი იდ. — და იყო, რაჟამს მოიქცა ყოველი ქართლი...“ 242v—246v.

სათაური და ტექსტის პირველი სტრიქონი ნაწერია ასომთავრულით, სათაური და პირველი ინიციალი (დ) — სინგურით. 245r-ზე სამი სტრიქონი ასომთავრულით არის დაწერილი („იყო ვინმე დედაკაცი“, „დედაკაცი ვინმე იყო“, „კუალად იყო ვინმე დედაკ (გრძელდება ნუსხურით) აცი“).

ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი სულ ბოლოა (ნ. ზემოთ).

„წიგნი, რომელი დაწერა მირეან მეფემან ქართლისამან ჟამსა სიკუდილისასა. აღწერა ჴელითა იაკობ მთავარებისკოპოსისაჲთა და მისცა სალომეს უჟარმელსა, ძის ცოლსა თჳსსა, რომელი მეცნიერ იყო ყოველსავე ჭეშმარიტად. და იყო ჟამსა მას, რომელსა მოიქცა...“ 246r—248r.

სათაური ნაწერია ნუსხურით, სინგურით. სინგურითვეა გამოყვანილი ტექსტის პირველი ინიციალი — მთავრული დ. 246r-ზე მეორე სვეტის თავი და ბოლო ნაწილები გაცხოველებულია შავი მელნით.

ჭელიშურ ხელნაწერში ეს თავი მეათეა: „თავი ი“, 32r (ნ. ზემოთ).

„ანდერძი მირეან მეფისაჲ ძისა თჳსისა მიმართ რევისა და ცოლისა თჳსისა ნანაჲსა. — აჰა ესერა მე წარვალ...“ 248r.

სათაური და პირველი ინიციალი ტექსტისა დაწერილია სინგურით, ასომთავრულით. 248r-ზე სვეტის ბოლოს იწყება სინგურით ნაწერი, იოანე-ზერას ხელით შესრულებული ანდერძი, რომელიც ფურცლის უკანა მხარეზეც გრძელდება (ნ. ზემოთ, ანდ. I 9, გვ. 20).

ჰელიშურ ხელნაწერში ეს ნაწილი, თავის რიცხვის ჩვენების გარეშე, მოსდევს ი თავს (34rv).

13. „ცხორებაჲ და განგებაჲ წმიდისა იაკობისი, რომელი ებისკოპოს იქმნა ქალაქსა ნასიბინს. — მოსჱ დიდმან წნწ˜ყლმნ, რომელმან განაღო ზღუაჲ მეწამული...“ 248v—256r.

თხზულების ტექსტი დეფექტურია, რადგან ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი 250-ე ფ. შემდეგ.

14. „თარგმანებაჲ დავითის ფსალმუნებისაჲ“. 256r—286v.

[ა.] „პირველი სიტყუაჲ მიწერილი დაჩისი სტეფანესა ნეტარისა მტბევრელ ებისკოპოსისა. — ღირსო მამაო, წმიდაო ებისკოპოს სტეფანე, ქრისტეს გამორჩეულო მამფალო, კურთხეულ არს ღმერთი, რომელმან გამოგაჩინა შენ კეთილად მწყემსად...“ 256rv.

[ბ. თარგმანებაჲ.] „ფსალმუნი ა. ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა...“ 256v—283v, 286rv, 284r — 285rv (286-ე ფურცელი თავის ადგილზე არ არის, იგი ბოლოშია მიკერებული).

განმარტებულია შემდეგი ფსალმუნები: ა: 256v—259r; ბ: 259r—261r; გ: 261r—262r; დ: 262r—263v; ე: 263v—265r; ვ: 265—266v; თ: 266r — 268r; **მდ**: 268v—271r; **მე**: 271r—272v; **მვ**: 273r—274r; **მზ**: 274r—275r; **მჱ**: 275r—277r; **მთ**: 277r—279r; **ნ**: 279r—281v; **ჲზ** (ხელნაწერში **იზ**): 281v—283v, 286rv; 284rv. ტექსტის ბოლოს სინგურით მიწერილია ანდერძი: „დიდება შენდა, ქრისტე, დაესრულა თარგმანებაჲ ფსალმუნისაჲ, თქუმული წმიდისა ეპიფანესი“ (285r), რომელიც მესამე ნაწილის გადამწერს ეკუთვნის (ნ. ზემოთ, გვ. 22, ანდ. III, 2).

I გ. „მიწერილი დაჩისი (მრუ)ველ ებისკოპოსისა ანტონისა. — ჯერთუ-იყო ანუ არა ნიშდეხითა ამით გონებით ჩემითა, ესეფერებ ვყავ...“ 285r.

**შატბერდის კრებულში შესულ თხზულებათა შემცველი სხვა ხელნაწერები**. ზოგიერთი თხზულება, რომელიც შატბერდის კრებულშია შეტანილი, სხვა ხელნაწერებშიც გვხვდება. ამათგან ყველა, ერთის გარდა, შატბერდის კრებულზე უფრო გვიან არის გადაწერილი. ეს ხელნაწერებია: Ath. 11 (X ს.), Jer. 44 (XII—XIII სს.), Jer. 74 (ძველი ნაწილი — XIII ს.), A—165 (XVII—XVIII სს.), Q—41 (XVIII ს.), S — 2785 (XVIII ს.) A — 6 (1821 წ.), H — 903 (XIX ს.) ამათგან არცერთი არ იმეორებს შატბერდულ ნუსხას მთლიანად: თითოეული მათგანი არ შეიცავს შატბერდის კრებულში შესულ ყველა თხზულებას; გარდა ამისა, ამ ხელნაწერებში არის ისეთი თხზულებებიც, რომლებიც არ არის შატბერდის კრებულში.

ზემოთ დასახელებულ ხელნაწერთაგან ყველაზე უფრო ძველია Ath. 11 (X ს.). იგი წარმოადგენს დიდ კრებულს (მრავალთავს), რომელშიც ოთხმოცამდე სხვადასხვა ნაწარმოები შეუტანიათ. შატბერდის კრებულში შემავალ თხზულებათაგან ამ ხელნაწერში მხოლოდ ერთი გვხვდება: ეს არის „სახჱ აღთქუმისაჲ“, რომელიც აქაც იპოლიტე რომაელს მიეწერება[38].

Jer. 44 (XII—XIII სს.) შეიცავს შატბერდის კრებულში შესულ რამდენიმე თხზულებას[39] გრიგოლი ნოსელისას, ე. წ. „სასწავლო წიგნს“ („ქრო-

---

[38] Catalogue des manuscrits géorgiens de la bibliothèque patriarchale grecque à Jérusalem, par R. Blake, Paris, 1924, p. 90.

[39] ნ. მ ა რ ი, იერუსალიმის ქართულ ხელნაწერთა მოკლე აღწერილობა, 1955, გვ. 81.

ნიკონითურთ“) და შვიდივე თხზულებას (უკანასკნელი ბოლონაკლულია), რომლებიც შატბერდის კრებულში იპოლიტე რომაელს მიეწერება.

Jer. 74 (ძირითადი ნაწილი XIII ს.) ძალზე დაზიანებული ხელნაწერია. რ. ბლეიკის აზრით, იგი იმავე შინაარსისაა, როგორისაც იერ. 44. ორივე ხელნაწერი მას ერთი დედნიდან გადაწერილად მიაჩნია. შატბერდის კრებულში შესულ თხზულებათაგან იგი შეიცავს მხოლოდ ე. წ. „სასწავლო წიგნს“ („ქრონიკონითურთ“)[40].

ძალზე ჰგავს შედგენილობით შატბერდის კრებულს A—165 (XVII—XVIII სს.). იგი იწყება გიორგი მონაზონის „ქრონოგრაფით“, შემდეგ კი მას მოსდევს, იმავე რიგით, თხზულებები, რომლებიც შატბერდის კრებულში არის შეტანილი, გამოტოვებულია მხოლოდ „ქართლის ცხოვრება“[41]. A—165 ხელნაწერი ბოლონაკლულია, წყდება „იაკობ ნასიბინელის ცხოვრებაზე“, ამიტომ დღესდღეობით ძნელია თქმა, იყო თუ არა ამ კრებულში შეტანილი ის თხზულება, რომელიც რიგით უკანასკნელია შატბერდის კრებულში — „ფსალმუნთა თარგმანება“.

Q—41 ხელნაწერში (XVIII ს.) შეტანილი ცხრა თხზულებიდან პირველი ექვსი შატბერდის კრებულის შედგენილობაში შემავალი თხზულებებია: (აქაც №№ 1—6)[42], დანარჩენი სამი — იოანე ოქროპირის „სწავლანი“.

S—2785 (XVII—XVIII). ბოლონაკლული ხელნაწერი ამჟამად შეიცავს შვიდ თხზულებას; თავისი შინაარსითა და თანამიმდევრობით ისეთივეა, როგორიც Q—41[43].

A—6 გადაწერილია 1821 წ. მასში შეტანილია ბასილი კესარიელის „ექუსთა დღეთა“, რომელსაც მოსდევს „კაცისა შესაქმისათჳს“, „თუალთაჲ“ და „სახისა სიტყუაჲ“[44].

H—903 ხელნაწერში, რომელიც XIX ს. დასაწყისში არის გადაწერილი, შეტანილია ორი თხზულება: „თუალთაჲ“ და „მჴეცთათჳს სახისა სიტყუაჲ“[45].

როგორც დავინახეთ, შედგენილობის მხრივ ეს კრებულები ზოგჯერ საკმაოდ განსხვავდება შატბერდის კრებულისაგან, მაგრამ მაინც შესაძლებელი გახდა გარკვევა, თუ რა ურთიერთობა არის ამ ხელნაწერებსა და შატბერდული ნუსხისათვის საერთო თხზულებების ტექსტებს შორის. გაირკვა, რომ ზოგიერთებისათვის სწორედ შატბერდის კრებული (ან მისგან გადანაწერი პირი) არის უშუალო წყარო. ეს დამოკიდებულება შემდეგნაირად შეიძლება

[40] R. Blake, Catalogue des manuscrits... à Jérusalem, p. 93, 113.

[41] ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა..., A კოლექციისა, ტ. 1, ნაკვ. 2, 1976, გვ. 244.

[42] საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა..., Q კოლექციისა, ტ. I, 1957, გვ. 54.

[43] ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა..., S კოლექციისა..., ტ. IV, 1965, გვ. 181.

[44] ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა... A კოლექციისა, ტ. I, ნაკვ. 1, გვ. 28.

[45] საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა..., H კოლექციისა, ტ. II, 1951, გვ. 272.

გამოვხატოთ (ფრჩხილებში ნაჩვენებია შატბერდის კრებულთან საერთო თხზულებათა რიცხვი).




ის გარემოება, რომ იერ. 44 და შატბერდის კრებული საკმაოდ განსხვავებულ ტექსტუალურ ტრადიციას გამოავლენენ, ლიტერატურაში არაერთგზის არის აღნიშნული[46]. ჟ. გარითი გამოთქვამს ვარაუდს, რომ ის თხზულებები, რომლებიც ორივე ხელნაწერში გვხვდება, ძირითადად ერთი ტიპის ტექსტს შეიცავს, მაგრამ ამავე დროს ისინი უშუალოდ არ უკავშირდებიან ერთმანეთს[47].

დაახლოებით იმავე აზრისა არის ჟ. გარითი შატბერდის კრებულისა და Ath. 11 შესული თხზულების ტექსტის შესახებ. Jer. 44 და Ath. 11 ხშირად გამოავლენს ტექსტუალურ სხვაობას, რაც ტექსტის გამოცემაშიც ჩანს, უნდა შეინიშნოს ისიც, რომ იქ, სადაც შატბერდული ნუსხა დაზიანებულია და ამის გამო ნაკლული, Jer. 44 ჩვეულებრივ ხელუხლებელ ტექსტს გამოავლენს. ამ გარემოებას მნიშვნელობა აქვს სხვა ხელნაწერების წარმომავლობის გასარკვევადაც.

A—165, A—6, S—2785 და Q—41 ხელნაწერებში შესული ის თხზულებები, რომლებიც შატბერდის კრებულშიც გვხვდება, შედარებისას გვიჩვენებენ, რომ მათი წყარო, უშუალოდ თუ შუალობით, სწორედ შატბერდულ ხელნაწერში უნდა ვეძებოთ. ამას გვავარაუდებინებს შემდეგი:

ოთხივეში გამეორებულია შეცდომა, რომელიც შატბერდის კრებულში 77r-ზე მოსვლია გადამწერს: ეტყობა, მას თვალი გადასცდენია და „თუალთაჲს“ საკმაოდ მოზრდილი მონაკვეთი გამოუტოვებია. შემცირებული ტექსტი ზუსტად ასევე არის გადაწერილი ამ ნუსხებშიც: (A—165, გვ. 433; A—6, 77v; S—2785, 61r; Q—41, 54r). Jer. 44 აქ სრულ ტექსტს შეიცავს.

შატბერდის კრებულს, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ორგან აქვს ფურცლის ნახევარი ჩამოჭრილი (ფფ. 58, 125). პირველ შემთხვევაში, დაზიანებულია ტექსტი თხზულებიდან „კაცისა შესაქმისათჳს“, რომელიც ოთხივე ხელნაწერშია შეტანილი. A—165 (გვ. 452) და A—6 (82r) ხელნაწერებში შესაბამის ადგილას ტექსტი გრძელდება პირდაპირ, რაიმე ნიშნის გარეშე,

---

46 G. Garitte, Traités d'Hippolyte, p. VI.

47 G. Garitte, La version géorgienne de l'entretien VI d'Aphraate, Le Muséon, t. LXXVII, 3—4, 1964, p. 304.

ხოლო Q — 41 (63v) და S — 2785 (70r) ხელნაწერებში დატოვებულია ცარიელი ადგილები.

მეორე ჩამოჭრილი ფურცელი „ქრონიკონს“ შეიცავს. ეს თხზულება არის A — 165, Q — 41 და S — 2785 ხელნაწერებში. A — 165-ში ჩამოჭრილი ტექსტის შესაბამის ადგილას გადამწერს დაუტოვებია ცარიელი ადგილი, ხოლო აშიაზე მიუწერია: „ო˜ო ღ˜ო ჩ˜ო, აქ დედნის ერთი კარი ჩამოჭრილი იყო, მისთჳს დამიგდია ეს კარი“ (გვ. 574). ეს დანაკლისი შემდეგ შეუვსია სხვას, რასაც მოწმობს მისი მინაწერიც: „ავავსე უღირსმან მღდელმან იოანე ოსეს ძემან“. ტექსტისათვის ცარიელი ადგილია დატოვებული აგრეთვე S — 2785 ხელნაწერში (160v — 161r). ხოლო Q — 41 ხელნაწერში ტექსტის კლება წერტილებით არის ნაჩვენები (146 r). Jer. 44 და Jer. 74 აქაც სრულია[48].

შატბერდის კრებულში „სახჱ ღთქუმისაჲ“ სრული არ არის: ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი ფფ. 205—206 შუა. ეს თხზულება შეუტანიათ მხოლოდ A — 165 ხელნაწერში, სადაც ტექსტი, უკვე ნაკლული დედნიდან გადაწერილი, ზუსტად შეესაბამება შატბერდული ნუსხისას. კლება აღნიშნულია სტრიქონზე დატოვებული ცარიელი ადგილით (გვ. 710). შესაბამისი ადგილი Jer. 44. და Jer. 74 ხელნაწერებში სრულია.

ყველაფერი ეს მოწმობს, რომ ზემოთ დასახელებულ ოთხ ხელნაწერში (A — 165, A — 6, S — 2785, Q — 41) შატბერდის კრებულთან საერთო თხზულებები გადაუწერიათ ან უშუალოდ ამ უკანასკნელიდან (A — 165), ან მისგან გადაწერილი სხვა, ამჟამად უცნობი ნუსხიდან. ასეთი ნუსხა უნდა ყოფილიყო დედანი Q — 41 და S — 2785 ხელნაწერთათვის: შატბერდის კრებულში ფფ. 45—46 შუა ფურცლის დაკარგვის გამო დაზიანებული ტექსტი აკლია A — 165 და A — 6 ხელნაწერებსაც: პირველში 428-ე გვერდზე დატოვებულია ცარიელი ადგილი, მეორეში კლება აღნიშნულია მრავალწერტილით 75r-ზე. Q — 41 და S — 2785 ხელნაწერებში კი ორივეში არის აღნიშვნა „აქა დედასა აკლდა“ (51v და 58r), მაგრამ ტექსტს მეტი აკლია, ვიდრე შატბერდის კრებულში: სახელდობრ, კზ თავის დასაწყისამდე (ეს ტექსტი შატბერდის კრებულში მოთავსებულია 46r-ზე). უკანასკნელ, უნდა ითქვას შემდეგიც: შატბერდის კრებულში 77r ცუდად იკითხება, რადგან მელანი გადასულია. შესაბამისი ადგილი („თუალთაჲდან“) გამოტოვებულია A — 165 და A — 6 ხელნაწერებში (ორივეში დატოვებულია ცარიელი ადგილები — გვ. 386 და 92r). Q — 41 (83rv) და S — 2785 ხელნაწერებში კი ეს ადგილი სრულად არის გადაწერილი.

H — 903 ხელნაწერში „თუალთაჲს“ ტექსტში გამოტოვებულია (31r, 43v) ის ადგილები, სადაც შატბერდის კრებულს აკლია ფურცლები.

როგორც ცნობილია, „ქართლის მოქცევის“ ის ვარიანტი, რომელიც შატბერდის კრებულში გვხვდება, განცალკევებით დგას. პარალელური ნუსხა მას არ მოეპოვება. შევნიშნავთ მხოლოდ, რომ ამ თხზულების ერთი თავი („ამართებაჲ პატიოსნისა ჯუარისა მცხეთისაჲ“) ცალკე საკითხავად არის შეტანილი A — 144 ხელნაწერში (138v — 141v)[49].

---

[48] ილ. ა ბ უ ლ ა ძ ე, იპოლიტე რომაელის ქრონიკონის ძველი ქართული ვერსიები, ხელნაწერთა ინსტიტუტის მოამბე, III, 1961, გვ. 226.

[49] ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა, A კოლექცია, ტ. I, ნკვ. 2, გვ. 190.

| № რიგზე | თხზულება | S—1141 (X ს.) | Jer. 44 (XII—XIII სს.) | A—165 (XVII—XVIII სს) | Q—41 (XVII ს.) | S—2785 (XVIII ს.) | A—6 (1821 წ.) | Jer. 74 (XIII—XIV სს.) | Ath. 11 (X ს.) | H—903 (XIX ს.) | H—600 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| 1 | „კაცისა შესაქმისათჳს“ | 1v—59r | 57r—103v | 349—453 | 1r—63 v | 2v—70r | 53r—82v | | | | |
| 2 | „ათორმეტთა თუალთათჳს“ | 59v—105v | | 454—537 | 64r—121r | 70v—134r | 83r—108r | | | 1r—59v | |
| 3 | „მჴეცთათჳს სახისა სიტყუაჲ“ | 106r—118r | | 537—560 | 121r—137r | 134r—150v | 108v——115v | | | 60r—78r | |
| 4a | „საზომთათჳს და საწყაულთა“ | 118v—122r | 150v—154v | 560—568 | 137r—142v | 150v—156r | | 200v—209v | | | |
| b | „ქრონიკონი“ | 122r—126r | 154v—158r | 568—576 | 142v—147v | 156r—162v | | 209v—218v | | | |
| 5 | „მოსჱს კურთხევათა თარგმანება“ | 126v—140v | 159r—172v | 577—588 | 147v—168v | 162v—185r | | | | | |
| 6 | „იაკობის კურთხევათა თარგმანება“ | 140v—155v | 172v—186v | 588—618 | 168v—190v | 185r—211v | | | | | |
| 7 | „დავითისთჳს და გოლიადისთჳს“... | 155v—162r | 186v—193r | 618—632 | | | | | | | |
| 8 | „თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲსაჲ“ | 162r—177r | 193v—207r | 632—662 | | | | | | | |
| 9 | „აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა“ | 177r—193r | 207r—226r | 663—698 | | | | | | | |
| 10 | „სარწმუნოვებისათჳს“ | 193v—203v | 226r—235r | 699—705 | | | | | | | |
| 11 | „„სახჱ აღთქუმისაჲ“ | 203v—215r | 235r—245v | 705—731 | | | | | 275v——288r | | |
| 12 | „მოქცევაჲ ქართლისაჲ“ | 215v—248v | | | | | | | | | 1r—36v |
| 13 | „იაკობ ნასიბინელის ცხორებაჲ“ | 248v—256r | | 731—734 | | | | | | | |
| 14 | „თარგმანებაჲ დავითის ფსალმუნებისაჲ“ | 256v—286v | | | | | | | | | |

ზემოთ ცხრილში ნაჩვენებია, თუ შატბერდის კრებულში შეტანილ თხზულებათაგან რომელი სად გვხვდება სხვა ხელნაწერებში.

**შატბერდის კრებულში შემავალ თხზულებათა პუბლიკაციები.** შატბერდის კრებულში შემავალი თხზულებები დღესდღეობით მხოლოდ ცალ-ცალკე არის გამოცემული.

1. გრიგოლი ნოსელის „კაცისა შესაქმისათჳს" გამოქვეყნებულია სრული სახით პროფ. ილ. აბულაძის მიერ ორი ხელნაწერის მიხედვით. ესენია: შატბერდის კრებული (S—1141) და იერ. 44[50].

ეს თხზულება კ. კეკელიძეს სომხური ენიდან გადმოთარგმნილად მიაჩნია. იგი წერს: „თუ მხედველობაში მივიღებთ იმ გარემოებას, რომ ამ კრებულში (შატბერდის კრებულზეა მსჯელობა, ე. გ.) მოთავსებული პატრისტიკული ტექსტები, აკად. ნ. მარის გამოკვლევით, უმეტეს ნაწილად გადმოთარგმნილია სომხურიდან VIII—IX სს, შეგვიძლია ვიფიქროთ, ეს თხზულებაც ამავე დროს და ამავე ენიდან უნდა იყოს ნათარგმნი"[51].

კ. კეკელიძის ეს ვარაუდი შემდეგში ლ. მელიქსეთ-ბეგმა და რ. ბლეიკმაც გაიზიარეს, რის გამოც ილია აბულაძე წერს: „ხსენებული ვარაუდი ბლეიკსა და ლ. მელიქსეთ-ბეგს კატეგორიული ფორმით, არ იცის კაცმა რის საფუძველზე, სინამდვილედ აქვთ აღიარებული". ილია აბულაძე კატეგორიულად უარყოფს კ. კეკელიძის მოსაზრებას: „უძველესი ქართული თარგმანების ტექსტების შედარება, რომელიც ამჟამად სრულად არის შესაძლებელი, არ ადასტურებს აკად. კ. კეკელიძის ზემორე აღნიშნულ ვარაუდს და არც რ. ბლეიკისა და ლ. მელიქსეთ-ბეგის კატეგორიულ განცხადებას. ქართულ-სომხური ტექსტები ურთიერთზე დამოკიდებულებას არაფრით არ ამჟღავნებენ".

ილია აბულაძის ვარაუდით, თხზულება, მოსალოდნელია, არაბულიდან იყოს თარგმნილი. მისი აზრით, არაბულისაკენ არის აგრეთვე მისაქცევი ყურადღება გრიგოლ ნოსელის ნაწარმოების უძველესი ქართული თარგმანის წყაროს ძიების დროს, რადგან ეს ვერსიაც არაერთ ისეთ ენობრივ ნიშანს ატარებს, რომელიც ამ ენის გავლენის ნაკვალევს გვიჩვენებს[52].

უკვე ვთქვით, რომ ამ თხზულების ერთი (ლ) თავი ადრევე დაიბეჭდა. მ. ჯანაშვილმა მას უწოდა „შატბერდის სამეცნიერო ქრესტომათიიდამ ამოღებული სამკურნალო ტრაქტატი" და ამ სათაურით გამოაქვეყნა იგი თავისი წიგნის დამატებაში[53].

2. ეპიფანე კჳპრელის „თუალთაჲ" გამოცემულია ორჯერ: პირველი გამოცემა სრული არ არის. მ. ჯანაშვილმა დაბეჭდა თხზულების მხოლოდ ნაწილი (ხელნაწერის 23 ფურცელი). ქართულ ტექსტთან ერთად მან გამოაქვეყნა რუსული თარგმანი. შესავალში მან მოგვცა ცნობები ხელნაწერისა და თხზულების შესახებ და ტექსტის ბოლოს დართულ დამატებაში მან მიმოიხილა

---

[50] ილ. აბულაძე, უძველესი რედაქციები ბასილი კესარიელის „ექუსთა დღეთაჲსა" და გრიგოლი ნოსელის თარგმანებისა „კაცისა აგებულებისათჳს", თბ., 1964.

[51] კ. კეკელიძე, ქართული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1960, გვ. 462.

[52] იხ. ილ. აბულაძის დასახელებული შრომა გვ. 23—24. სომხური ტექსტი, ილ. აბულაძის მიხედვით, დაცულია მატენადარანის № 468 ხელნაწერში. ბერძნული გამოქვეყნებულია PG-ში (ტ. 54. სვ. 125—136).

[53] მ. ჯანაშვილი, აღვადგინე, მწერლობა IX—X საუკუნისა, გვ. 89—117.

ძეგლის ზოგიერთი ლექსიკური და გრამატიკული თავისებურება[54]. მ. ჯანაშვილს „თუალთაჲ" ბერძნული ენიდან თარგმნილად მიაჩნია, თუმცა ამ დებულების დასამტკიცებლად იგი არავითარ საბუთს არ ასახელებს.

„თუალთაჲს" ჩვენამდე მოღწეული ქართული ტექსტი მთლიანად გამოაქვეყნა რ. ბლეიკმა[55]. გამოცემისათვის მან შატბერდული ნუსხა გამოიყენა და მ. ჯანაშვილის ნაშრომითაც ისარგებლა. ქართულ ტექსტს ამ გამოცემაში ახლავს ინგლისური თარგმანი, ვრცელი შესავალი, საძიებლები და ლექსიკონი. აქვეა გამოცემული კოპტური ვერსიის ფრაგმენტები ლათინური თარგმანითურთ. ნაშრომის ეს ნაწილი ეკუთვნის ა. დე ვის. შესავალში რ. ბლეიკი აღნიშნავს, რომ ეპიფანეს თხზულების ბერძნული დედანი, გარდა უმნიშვნელო ფრაგმენტებისა და შემოკლებული ვერსიებისა, დაკარგულია. მოკლე ვერსიათა ქართულთან შედარების შემდეგ რ. ბლეიკი მიმოიხილავს ყველა არსებულ ვერსიას — ლათინურს, კოპტურს, სომხურს. მისი აზრით, ქართული ტექსტი სომხურიდან არის ნათარგმნი. იგი მიუთითებს, რომ ქართულ თარგმანს, სხვებთან ერთად, მნიშვნელობა აქვს ბერძნული დედნის აღსადგენად, რამდენადაც სრული თარგმანი არც ერთ ენაზე არ შემონახულა.

3. „მჴეცთათჳს სახისა სიტყუაჲ" შატბერდული ნუსხის მიხედვით გამოაქვეყნა ნ. მარმა[56]. გამოცემაში შედის გამოკვლევა, ქართულ-სომხური პარალელური ტექსტი და რუსული თარგმანი. ნ. მარის ცნობით, მას უსარგებლია ე. თაყაიშვილის მიერ გამოსაცემად გამზადებული ტექსტით. რაღაც მიზეზის გამო, იგი აღარ დაბეჭდილა[57]. ხელნაწერთა ინსტიტუტში ე. თაყაიშვილის არქივში არის „მჴეცთათჳს სახისა სიტყჳს" სტამბურად დაბეჭდილი ტექსტი 32 გვ. მოცულობისა (ე. თაყაიშვილის არქ. № 104). აქვე 103-ე ნომრად ინახება ამ თხზულების პირველი სამი თავის რუსული თარგმანი შენიშვნებითა და ლექსიკონით.

„ფიზიოლოგის" ქართული თარგმანი, ნ. მარის აზრით, სომხურიდან მომდინარეობს.

4. კრებულში შეტანილი მეოთხე ტექსტი, როგორც აღვნიშნეთ, უსათაუროა. მისი პირველი ნაწილი (ხელნაწერის 118v—122r) 1891 წ. გამოაქვეყნა მ. ჯანაშვილმა და თხზულებას „სასწავლო წიგნი" უწოდა[58]. ნ. მარმა გამოაქვეყნა რეცენზია მ. ჯანაშვილის ამ ნაშრომზე და აღნიშნა, რომ „სასწავლო წიგნი" წარმოადგენს განცალკევებულ ვერსიას ეპიფანე კვიპრელის იმ თხზულებისას, რომელსაც ეწოდება „ზომათათჳს და საწყაულთა". რეცენზიაში ნ. მარმა ისიც აჩვენა, რომ ქართულში შენახულია ეპიფანეს შრომის XXII, XXIII,

---

[54] М. Джанашвили, Драгоценные камни, их названия и свойства. СМОМПК, вып. 24, Тифлис, 1898, с. 1—72.

[55] R. Blake, Epiphanius De gemmis...

[56] Физиолог, Армяно-грузинский извод. Грузинский и армянский тексты изследовал, издал и перевел Н. Марр. Тексты и разыскания по армяно-грузинской филологии, книга VI, СПб., 1904, LII+130.

[57] შდრ. Е. Такайшвили, Описание..., II, стр. 635, прим. 2. ნ. აგრეთვე აკად. ე. თაყაიშვილის შრომათა ბიბლიოგრაფია, შედგენილი ე. კელენჯერიძის მიერ, 1963, № 75. შემოკლებული სახით „მჴეცთათჳს სახისა სიტყუაჲ" დაბეჭდილია წიგნში: ი. იმნაიშვილი, ქართული ენის ისტორიული ქრესტომათია, ტ. I, ნაკვ. I, 1970, გვ. 235. ეგევე ტექსტი დაბეჭდილია ქრესტომათიის წინა გამოცემებშიც (1949 და 1953 წწ.).

[58] მ. ჯანაშვილი, აღვადგინე... დამატებითურთ... სამკურნალო ტრაქტატისა და „სასწავლო წიგნისა", გვ. 118—134.

XIV, IV, V და ნაწილობრივ VI თავები. აქვე მან ისიც აღნიშნა, რომ ბერძნული ტექსტი დეფექტურია (იგი პ. ლაგარდმა სირიული ტექსტის მიხედვით აღადგინა). ტექსტის მომდევნო ნაწილი (ქრონოლოგიური და ისტორიული ცნობები, ხელნაწერის 122r—126r), რომელიც, მ. ჯანაშვილის აზრით, „სასწავლო წიგნის“ შემადგენელი ნაწილია, ნ. მარმა სხვა თხზულებად მიიჩნია[59].

ე. თაყაიშვილის აღწერილობაშიც ხელნაწერის ეს ნაწილი ნ. მარის მიხედვით არის აღწერილი. ეპიფანეს „ზომათათჳს და საწყაულთა“ ცალკე ერთეულად არის გატანილი, ასევე ცალკეა აღნიშნული მეორე ნაწილიც, რომლის შინაარსს ავტორი დაწვრილებით ჩამოთვლის[60].

ამავე თხზულებას შეეხო აგრეთვე ს. ყაუხჩიშვილი. მან გამოარკვია, რომ „სასწავლო წიგნში“ შეტანილი მსჯელობა ბერძნული ანბანის შესახებ (ე. ი. მ. ჯანაშვილის გამოცემის 336—408 სტრიქონები) ამოღებულია დიონისე თრაკიელის გრამატიკის კომენტარიდან, რომელიც დიომიდეს ეკუთვნის. მანვე დაბეჭდა ნაწილი შესაბამისი პარალელური ბერძნული ტექსტით. ს. ყაუხჩიშვილმა აგრეთვე ყურადღება მიაქცია იმასაც, რომ თხზულების ერთი ნაწილი, სახელდობრ, მსჯელობა ფსალმუნთა დაყოფის შესახებ (ჯანაშვილის გამოც. სტრ. 275—335) არღვევს გეგმის მთლიანობას და შეცდომით უნდა იყოს სხვა ნაწილიდან გადმოტანილი გადამწერის მიერ. „ქრონოლოგიური საძიებელი“ ს. ყაუხჩიშვილმაც გამოაცალკევა ეპიფანეს შრომისაგან. ამდენად, მთლიანად შატბერდის კრებულში მოთავსებული ტექსტი, მისი აზრით, ეპიფანეს შრომის თარგმანი არ შეიძლება იყოს[61].

მ. შანიძეს შენიშნული აქვს, რომ ე. წ. „სასწავლო წიგნის“ ტექსტი მთლიანად (შესაბამისად ის ნაწილიც ფსალმუნთა დაყოფის შესახებ, რომლის არსებობა ს. ყაუხჩიშვილს გაუგებრად მიაჩნია) შეიძლება მომდინარეობდეს არა ეპიფანეს შრომის ბერძნული დედნიდან, არამედ სხვა თარგმანებიდან, რომელთაგან ზოგიერთი, კერძოდ, სირიული, უფრო ვრცელია, ვიდრე ჩვენამდე მოღწეული ბერძნული ტექსტი[62]. იგი აგრეთვე აღნიშნავს, რომ სხვა ქართულ ნუსხებში დაცული ზოგი ტექსტი, შატბერდის კრებულთან საერთო მონაკვეთების გარდა, ისეთ ნაწილებსაც შეიცავს, რომლებიც ეპიფანეს შრომის სირიულ თარგმანთან მსგავსებას ამჟღავნებს (ხელნაწერები A—38, A—691). ეს საშუალებას გვაძლევს ვივარაუდოთ, რომ ქართულად ძველად არსებობდა ვრცელი სირიული ან სომხური წყაროებიდან მომდინარე თარგმანი ეპიფანეს ამ თხზულებისა; მისგან გამოკრებილი ექსცერპტები შატბერდის კრებულში (და სხვა ხელნაწერებში) შეტანილი კომპილაციის ცალკეულ შემადგენელ ნაწილებს წარმოადგენენ[63].

რ. ბლეიკი იერ. 44 ხელნაწერის აღწერილობაში აღნიშნავს, რომ ტექსტი, დაწყებული სიტყვებით: „ამას შენდა...“, არის ნაწილი ეპიფანე კჳპრელის

---

59 Н. Марр: М. Джанашвили, Литература IX—X веков. Учебная книга. Византийский Временник, т. IX, вып. 3—4, с. 464.

60 Е. Такайшвили, Описание..., с. 645.

61 ს. ყაუხჩიშვილი, შატბერდის კრებულის სასწავლო წიგნი, ტუმ. № 3, 1923, გვ. 178.

62 მ. შანიძე, ებრაული ანბანის გადმოცემის შემთხვევები ძველი აღთქმის ქართულ ხელნაწერებში, ენათმეცნიერების ინსტ. შრომები, აღმოსავლურ ენათა სერია, II, 1957, გვ. 169.

63 М. А. Шанидзе, Древнегрузинские переводы «Книги псалмов». Автореферат диссертации на соискание ученой степени доктора филологических наук, Тб., 1974, стр. 22.

XIV, IV, V და ნაწილობრივ VI თავები. აქვე მან ისიც აღნიშნა, რომ ბერძნული ტექსტი დეფექტურია (იგი პ. ლაგარდმა სირიული ტექსტის მიხედვით აღადგინა). ტექსტის მომდევნო ნაწილი (ქრონოლოგიური და ისტორიული ცნობები, ხელნაწერის 122r—126r), რომელიც, მ. ჯანაშვილის აზრით, „სასწავლო წიგნის" შემადგენელი ნაწილია, ნ. მარმა სხვა თხზულებად მიიჩნია[59].

ე. თაყაიშვილის აღწერილობაშიც ხელნაწერის ეს ნაწილი ნ. მარის მიხედვით არის აღწერილი. ეპიფანეს „ზომათათჳს და საწყაულთა" ცალკე ერთეულად არის გატანილი, ასევე ცალკეა აღნიშნული მეორე ნაწილიც, რომლის შინაარსს ავტორი დაწვრილებით ჩამოთვლის[60].

ამავე თხზულებას შეეხო აგრეთვე ს. ყაუხჩიშვილი. მან გამოარკვია, რომ „სასწავლო წიგნში" შეტანილი მსჯელობა ბერძნული ანბანის შესახებ (ე. ი. მ. ჯანაშვილის გამოცემის 336—408 სტრიქონები) ამოღებულია დიონისე თრაკიელის გრამატიკის კომენტარიდან, რომელიც დიომიდეს ეკუთვნის. მანვე დაბეჭდა ნაწილი შესაბამისი პარალელური ბერძნული ტექსტით. ს. ყაუხჩიშვილმა აგრეთვე ყურადღება მიაქცია იმასაც, რომ თხზულების ერთი ნაწილი, სახელდობრ, მსჯელობა ფსალმუნთა დაყოფის შესახებ (ჯანაშვილის გამოც. სტრ. 275—335) არღვევს გეგმის მთლიანობას და შეცდომით უნდა იყოს სხვა ნაწილიდან გადმოტანილი გადამწერის მიერ. „ქრონოლოგიური საძიებელი" ს. ყაუხჩიშვილმაც გამოაცალკევა ეპიფანეს შრომისაგან. ამდენად, მთლიანად შატბერდის კრებულში მოთავსებული ტექსტი, მისი აზრით, ეპიფანეს შრომის თარგმანი არ შეიძლება იყოს[61].

მ. შანიძეს შენიშნული აქვს, რომ ე. წ. „სასწავლო წიგნის" ტექსტი მთლიანად (შესაბამისად ის ნაწილიც ფსალმუნთა დაყოფის შესახებ, რომლის არსებობა ს. ყაუხჩიშვილს გაუგებრად მიაჩნია) შეიძლება მომდინარეობდეს არა ეპიფანეს შრომის ბერძნული დედნიდან, არამედ სხვა თარგმანებიდან, რომელთაგან ზოგიერთი, კერძოდ, სირიული, უფრო ვრცელია, ვიდრე ჩვენამდე მოღწეული ბერძნული ტექსტი[62]. იგი აგრეთვე აღნიშნავს, რომ სხვა ქართულ ნუსხებში დაცული ზოგი ტექსტი, შატბერდის კრებულთან საერთო მონაკვეთების გარდა, ისეთ ნაწილებსაც შეიცავს, რომლებიც ეპიფანეს შრომის სირიულ თარგმანთან მსგავსებას ამჟღავნებს (ხელნაწერები A—38, A—691). ეს საშუალებას გვაძლევს ვივარაუდოთ, რომ ქართულად ძველად არსებობდა ვრცელი სირიული ან სომხური წყაროებიდან მომდინარე თარგმანი ეპიფანეს ამ თხზულებისა; მისგან გამოკრებილი ექსცერფტები შატბერდის კრებულში (და სხვა ხელნაწერებში) შეტანილი კომპილაციის ცალკეულ შემადგენელ ნაწილებს წარმოადგენენ[63].

რ. ბლეიკი იერ. 44 ხელნაწერის აღწერილობაში აღნიშნავს, რომ ტექსტი, დაწყებული სიტყვებით: „ამას შენდა...", არის ნაწილი ეპიფანე კჳპრელის

---

[59] Н. Марр: М. Джанашвили, Литература IX—X веков. Учебная книга. Византийский Временник, т. IX, вып. 3—4, с. 464.

[60] Е. Такайшвили, Описание..., с. 645.

[61] ს. ყაუხჩიშვილი, შატბერდის კრებულის სასწავლო წიგნი, ტუმ. № 3, 1923, გვ. 178.

[62] მ. შანიძე, ებრაული ანბანის გადმოცემის შემთხვევები ძველი აღთქმის ქართულ ხელნაწერებში, ენათმეცნიერების ინსტ. შრომები, აღმოსავლურ ენათა სერია, II, 1957, გვ. 169.

[63] М. А. Шанидзе, Древнегрузинские переводы «Книги псалмов». Автореферат диссертации на соискание ученой степени доктора филологических наук, Тб., 1974, стр. 22.

თხზულებისა „საზომთათვს და საწყაულთა“. მეორე ნაწილს, რომელიც მას ცალკე ნომრად აქვს გატანილი, იგი უწოდებს „უსათაურო ქრონიკას“[64]. „თუალთაჲს“ გამოცემაში, სადაც მას მოკლედ აქვს ხელნაწერის შედგენილობა ჩამოთვლილი, აღნიშნავს, რომ შატბერდის კრებულში არის შეტანილი ნაწილი ეპიფანეს შრომისა „ზომათათვს და საწყაულთა“. მომდევნო ნაწილის შესახებ, რომელსაც იგი „ქრონოლოგიურ ფრაგმენტს“ უწოდებს, რ. ბლეიკი წერს, რომ იგი, შესაძლოა, ფსევდო-ეპიფანესია[65].

შატბერდის კრებულში უსათაუროდ შეტანილი თხზულების მეორე ნაწილი, რომელიც პირველისაგან ანდერძითა და ხაზით არის გამოყოფილი (ნ. ზემოთ, გვ. 28), გამოაქვეყნა ილ. აბულაძემ. ილ. აბულაძის მიხედვით, ეს არის იპოლიტე რომაელის „ქრონიკონი“, რომლის ქართული ვერსია მას 717 წლის შემდეგდროინდელად მიაჩნია. ილ. აბულაძის შეხედულება ამ ძეგლის წარმომავლობაზე შემდეგია: ქართული „ქრონოლოგია უფრო თარგმნილი ძეგლი ჩანს (ბერძნულიდან), ვიდრე ქართველი ავტორის მიერ შედგენილი“[66].

ჟ. გარითიც შატბერდის კრებულის მოკლე აღწერილობაში მიუთითებს, რომ ხელნაწერში არის ეპიფანეს ტრაქტატის („ზომათათვს და საწყაულთა“) ნაწილი და იპოლიტე რომაელის უსათაურო ქრონიკა[67].

ჩვენს აღწერილობაში, სადაც ვცდილობდით ხელნაწერის ვითარება ზუსტად წარმოგვედგინა, ტექსტის ნაწილი 118r—125r (ესე იგი, ე. წ., „სასწავლო წიგნიც“ და „ქრონიკონიც“) ერთ ერთეულად არის გატანილი, რადგან ხელნაწერის გადამწერს იგი ერთ თხზულებად მიუჩნევია და საერთო სათაურის ქვეშ მოუთავსებია, ოღონდ ორ ნაწილად გაუყვია. ასეთივე მდგომარეობაა, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, სხვა ნუსხებშიც.

5—6. იპოლიტე რომაელის „განმარტებაჲ კურთხევათა მათთვს მოსესთა ათორმეტთა მიმართ ნათესავთა“ და მისივე „თქუმელი კურთხევათა მათთჳს იაკობისთა“, როგორც შატბერდის კრებულში მისი სახელით შეტანილი თხზულებები საზოგადოდ, ეგზეგეტიკური ხასიათის ძეგლებია. ამ გარემოებას თავის დროზე ყურადღება მიაქცია ნ. მარმა; მანვე გაუსვა ხაზი ამ კრებულში მოთავსებული ტრაქტატების დიდ მნიშვნელობას იპოლიტე რომაელის ლიტერატურული მემკვიდრეობის შესასწავლად[68].

„კურთხევათა“ ქართული ტექსტები პირველად გამოქვეყნდა 1954 წელს. ამ გამოცემას რამდენიმე ავტორი ჰყავს: წინასიტყვაობა ეკუთვნის ლუი მარიეს, გამოკვლევის ავტორები — მორის ბრიერი, ლუი მარიე და შარლ მერსიე, გამოცემისათვის რიშარს დაურთავს მოკლე კრიტიკული ბიბლიოგრაფია ავტორობის პრობლემასთან დაკავშირებული ლიტერატურისა. ქართული ტექსტი გამოსაცემად მოუმზადებია მ. ბრიერს[69].

---

[64] R. Blake, Catalogue des manuscrits... à Jérusalem, p. 90.

[65] R. Blake, Epiphanius De Gemmis, p. XLVII, LIV.

[66] ილ. აბულაძე, იპოლიტე რომაელის ქრონიკონის ძველი ქართული ვერსია. ხელნაწ. ინსტ. მოამბე, ტ. III, 1961, გვ. 223—233 (გამოკვლევა), 234—243 (ტექსტი). ტექსტი შეჯერებულია სხვა ნუსხებთანაც: ესენია: იერ. 44, 74, Q 41, A 165, აგრეთვე A 691. ქრონიკონის ბერძნული ტექსტი: Hippolitus Werke, Vierter Band. Die Chronik, hergestellt von A. Bauer, durchgesehen, herausgegeben und in zweiter Auflage bearbeitet... Berlin, 1955.

[67] G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. IV.

[68] H. Марр, Ипполит..., с. IV, XXI—XXIII.

[69] Hippolyte de Rome, Sur les bénedictions d'Isaac, de Jacob et de Moïse,... par M. Brière, L. Mariès, B. Ch. Mercier. Patrologia Orientalis, t. XXVII, fasc. 1—2. Paris, 1954.

„კურთხევათა“ გერმანული თარგმანი (ვ. კარბელაშვილის რუსული თარგმანის მიხედვით) გამოუქვეყნებია გ. ბონვეჩს. სპეციალურ ლიტერატურაში აღნიშნულია, რომ ვ. კარბელაშვილის თარგმანები, რომლებიც გამოყენებული იყო გ. ბონვეჩის მიერ, სათანადო მეცნიერულ დონეზე არ დგას[70].

„კურთხევათა“ ქართული ტექსტები 1954 წლის გამოცემაში დაბეჭდილია ფრანგული თარგმანითურთ პარალელურ ვერსიებთან ერთად. ქართულისათვის გამოყენებულია შატბერდული და იერუსალიმური (იერ. 44) ნუსხები. ქართული ტექსტების წარმომავლობის შესახებ აქაც იგივე აზრია გამოთქმული, რაც იპოლიტე რომაელის სახელით შატბერდის კრებულში შეტანილ თხზულებათა შესახებ საზოგადოდ; ქართული თარგმანის წყაროდ სომხური არის მიჩნეული (ნ. მარი, ჟ. გარითი).

7. იპოლიტე რომაელის „დავითისთჳს და გოლიადისთჳს განმარტებაჲ“ პირველად 1965 წელს გამოაქვეყნა ჟ. გარითმა[71]. ქართული ტექსტი დაბეჭდილია შატბერდული და იერუსალიმური (№ 44) ნუსხების მიხედვით, პარალელურად არის დაბეჭდილი სომხური ტექსტის ფრაგმენტები. ამ გამოცემაში, ზემოხსენებულის გარდა, კიდევ იპოლიტეს ორი თხზულება არის გამოქვეყნებული: „თარგმანებაჲ ქებ. ქ.“ და „აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა“. ამ სამი ნაწარმოების ლათინური თარგმანი ცალკე არის გამოცემული[72].

8. იპოლიტე რომაელის „თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲ“ პირველად გამოსცა ნ. მარმა 1901 წელს[73]. ტექსტი მან შატბერდის კრებულის მიხედვით დაბეჭდა. ნ. მარმა ამ თხზულების ქართულ ვერსიას მაღალი შეფასება მისცა და აღნიშნა, რომ იგი იძლევა მასალას ფრაგმენტების სახით მოღწეული ბერძნული დედნის აღსადგენად. აქვეა გამოქვეყნებული სომხური ფრაგმენტებიც. გამოცემაში დაბეჭდილია ტექსტის რუსული თარგმანიც. ამის მიხედვით გერმანული თარგმანი შეასრულა გ. ბონვეჩმა[74]. ეგევე თხზულება მეორედ, როგორც უკვე აღვნიშნეთ, გამოაქვეყნა ჟ. გარითმა[75]. გამოცემისათვის გამოყენებულია ორი ნუსხა: შატბერდული და იერუსალიმური (№ 44).

9. იპოლიტე რომაელის „აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა, თქუმული... ანტექრისტესთჳს“ გამოაქვეყნა ჟ. გარითმა 1965 წელს[76]. იგი აღნიშნავს, რომ ქართულ ტექსტს მნიშვნელობა აქვს ბერძნული დედნის დასადგენად. ჟ. გარითი აგრეთვე წერს, რომ ამ გამოცემაში დაბეჭდილი იპოლიტეს დანარჩენი ორი თხზულება („დავითისთჳს და გოლიადისთჳს და „თარგმანებაჲ ქებაჲ ქებათაჲ“) სრული სახით მხოლოდ ქართულად არის შენახული.

„აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა“ ჟ. გარითის გამოცემაში დაბეჭდილია ორი ნუსხის მიხედვით. ესენია შატბერდის კრებული და იერ. 44.

---

[70] G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. IV, n. 12.

[71] G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. 1—31.

[72] Traités d'Hippolyte sur David et Goliath, sur le Cantique des cantiques et sur l'Antéchrist, Traduction latine par G. Garitte. CSCO, T. 264, Scriptores Iberici, T. 16. Louvain, 1965, p. IV—96.

[73] Ипполит, Толкование Песни песней, ТР, III, СПб., 1901.

[74] G. Bonwetsch, Hippolyt's Kommentar zum Hohenlied, Texte und Untersuchungen, 23, 2c, Leipzig, 1902 (G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. V).

[75] G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. 32—70.

[76] G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. 71—116.

10. „სარწმუნოებისათჳს“.

ეს თხზულება პირველად ჟ. გარითმა გამოსცა 1965 წელს[77]. მანამდე არსებობდა მხოლოდ ვ. კარბელაშვილის რუსული თარგმანიდან შესრულებული გერმანული თარგმანი, გ. ბონვეჩის გამოცემული[78]. გ. ბონვეჩი ამ თხზულებას არ მიაკუთვნებს იპოლიტე რომაელს, რადგანაც ტექსტი შეიცავს აშკარა მითითებას არიანულ მწვალებლობაზე, რაც ქრონოლოგიურად შეუთავსებელია იპოლიტეს მოღვაწეობის დროსთან. ამ მეცნიერის მოსაზრებით, ხსენებული თხზულების ქართული თარგმანი IV საუკუნის დასასრულით უნდა დათარიღდეს.

ჟ. გარითიც მიუთითებს, რომ თხზულება იპოლიტე რომაელისა არ არის. მისი აზრით, იგი წარმოადგენს გამონაკრებს უფრო სრული თარგმანიდან. ქართულის უშუალო წყაროდ ჟ. გარითს აგათანგელოსის სომხური ტექსტი მიაჩნია. ამ გამოცემას ერთვის ჟ. გარითის მიერ აგათანგელოსიდან გამოკრებილი იმ ადგილების ტექსტის ლათინური თარგმანი, რომლებიც, ჟ. გარითის ვარაუდით, ქართულს ემთხვევა. მის გამოცემაში ქართული ტექსტი დაბეჭდილია ორი ხელნაწერის მიხედვით. ესენია შატბერდის კრებული და იერ. 44. ტექსტს ახლავს ლათინური თარგმანი.

11. „სახჱ აღთქუმისაჲ“ შატბერდის ხელნაწერში, როგორც ვნახეთ, აგრეთვე იპოლიტეს მიეწერება (ასევეა დანარჩენ სამ ნუსხაშიც, რომელშიც იგი მოიპოვება). 1907 წ. გ. ბონვეჩმა გაარკვია, რომ ეს თხზულება ეკუთვნის აფრაატ სპარსს[79] და წარმოადგენს მის მეექვსე შეგონებას იმ ციკლიდან, რომელშიც 28 შეგონება შედის.

იგივე თხზულება, როგორც აღვნიშნეთ, არის სხვა ხელნაწერებშიც: Ath. 11, Jer. 44 და A—165. ათონის ხელნაწერთა აღწერილობაში რ. ბლეიკი მას იპოლიტეს თხზულებად მიიჩნევს[80], თუმცა იერუსალიმის № 44 ხელნაწერის აღწერისას მას მითითებული აქვს, რომ იგი აფრაატ სპარსისა არის[81]. „ეტიუდების“ V ტომში, უცხო ავტორთა ქართული თარგმანების ჩამოთვლისას კ. კეკელიძეც ამ თხზულების ავტორად აფრაატ სპარსს ასახელებს[82].

ჟ. გარითმა მოამზადა ამ თხზულების კრიტიკული ტექსტი სამი ნუსხის მიხედვით (S—1141, Jer. 44, Ath. 11), პარალელური ლათინური თარგმანითურთ[83]. იგი თვლის, რომ ათონური ნუსხა, უკეთესი დედნიდან გადაწერილი, განსხვავებული ტექსტუალური ტრადიციის მაჩვენებელია და ამიტომ უპირისპირდება დანარჩენ ხელნაწერებს. ათონური ხელნაწერის ტექსტი, ერთი მხრივ, და შატბერდული და იერუსალიმური, მეორე მხრივ, წარმოადგენს

---

[77] G. Garitte, Le traité géorgien «Sur la foi» attribué à Hippolyte. Le Muséon, t. LXXVIII, 1—2, Louvain, 1965, p. 119—172.

[78] G. N. Bonwetsch, Die unter Hippolyts Namen überlieferte Schrift über den Glauben. Texte und Untersuchungen, 31, 2, p. 12—35 (G. Garitte, Traités d'Hippolyte..., p. V).

[79] G. N. Bonwetsch, Die unter Hippolyts Namen überlieferte Schrift..., p. 3—4 (G. Garitte, La version géorgienne de l'entretien VI..., p. 301).

[80] R. Blake, Catalogue des manuscrits... de la Laure d'Iviron, p. 67.

[81] B. Blake, Catalogue des manuscrits... à Jérusalem. p. 94.

[82] კ. კეკელიძე, ეტიუდები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, ტ. V, გვ. 16.

[83] G. Garitte, Le traité georgien de l'entretien VI d'Aphraate, Le Muséon, v. LXXVII, 3—4, Louvain, 1965, p. 301—366.

ტექსტუალური ტრადიციის ორ განსხვავებულ შტოს, რომელთაგან პირველს დაუცავს უფრო არქაულ დედანთან ახლოს მდგომი ტექსტი.

ჩვენს გამოცემაში ტექსტის დანაკლისი ადგილები შევსებულია Ath. 11 ხელნაწერის მიხედვით. სხვა ნუსხებიდან მომდინარე შესწორებები თავ-თავის ადგილას არის აღნიშნული.

12. „მოქცევაჲ ქართლისაჲ". შატბერდის კრებულში შესულ თხზულებათაგან ყველაზე ცხოველი ინტერესი, როგორც უკვე აღვნიშნეთ, იმთავითვე ამ თხზულებას გამოუწვევია. მისი ტექსტი ცალ-ცალკე ორ ნაწილად გამოაქვეყნა ე. თაყაიშვილმა 1890 და 1891 წლებში (ნ. ზემოთ, შენ. 2,5). თ. ჟორდანიამ თხზულების ნაწილი დაბეჭდა „ქრონიკების" II ტომში 1893 წელს[84].

1900 წელს გამოვიდა „ქართლის მოქცევის" რუსული თარგმანი, ე. თაყაიშვილის მიერ შესრულებული[85]. იმავე წელს დაიბეჭდა „ნინოს ცხოვრება", რომელიც მარჯორი და ოლივერ უორდროპებმა თარგმნეს ინგლისურად[86]. რეცენზია ამ თარგმანზე გამოაქვეყნა ნ. მარმა[87].

„ქართლის მოქცევის" ორივე ვარიანტი — შატბერდული და ჭელიშური — დაბეჭდილი იყო ე. თაყაიშვილის მიერ (ნ. ზემოთ, შენ. 12).

1918 წ. ი. ყიფშიძემ დაბეჭდა „ქართლის მოქცევის" შემოკლებული ტექსტი ძველი ქართული ლიტერატურის ქრესტომათიაში[88]. ასევე არის იგი გამოქვეყნებული ი. იმნაიშვილის „ქართული ენის ისტორიულ ქრესტომათიაში"[89].

1964 წ. პროფ. ილ. აბულაძემ დაბეჭდა ძველი ქართული ლიტერატურის აგიოგრაფიული ძეგლების პირველ ტომში „ქართლის მოქცევის" შატბერდული და ჭელიშური ვარიანტები (S—1141 და H—600 ხელნაწერების მიხედვით)[90].

„ქართლის მოქცევის" გერმანული თარგმანი 1975 წ. გამოაქვეყნა გერტრუდ პეჩმა[91].

ჩვენი გამოცემა ტექსტისა, როგორც საზოგადოდ, აქაც ძირითადად ემყარება ერთ ხელნაწერს, მაგრამ ტექსტის დადგენისას გათვალისწინებულია აგრეთვე ჭელიშური ვარიანტი (H—600), და ის ლაკუნები, რომლებიც შატბერდულ ტექსტს გააჩნია, სწორედ ჭელიშურით შევავსეთ.

ჩვენს გამოცემაში ნაკლული ადგილების შევსება სხვაგან ძირითადად იმავე რედაქციის ტექსტიდან ხდება; აქ კი იძულებული ვიყავით ეს წესი დაგვერღვია, რადგან შატბერდული ნუსხა „ქართლის მოქცევისა", როგორც

---

84 თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები..., I, გვ. 11—14, 17—19, 27—29, 31—33, 37—44, 47—49, 51—52, 54—58, 62—63, 66—69, 71—75, 78—79.

85 Е. С. Т а к а й ш в и л и, Обращение Грузии (в христианство). Источники грузинских летописей, три хроники. СМОМПК, вып. 28, 1900, с. 1—116.

86 M. W a r d r o p and O. W a r d r o p, Life of St. Nino. Studia Biblica and Ecclesiastica, v. V. part I, Oxford, 1900, p. 1—88.

87 ЗВОРАО, т. XIII, 1901, ст. 0134—0139.

88 И. К и п ш и д з е, Грузинская древнелитературная хрестоматия, Петроград, 1918, с. 22—27.

89 ი. ი მ ნ ა ი შ ვ ი ლ ი, ქართული ენის ისტორიული ქრესტომათია, I ვამ. 1949; II ვამ. 1953; III ვამ. 1970.

90 ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, I, თბ., 1964, გვ. 81—163.

91 G. P ä t s c h, Die Bekehrung Georgiens. Mokcevay Kartlisay (Verfasser unbekannt). Bedi Kartlisa, Revue de Kartvelologie, v. XXXIII, Paris, 1975, p. 288—337.

ცნობილია, ერთადერთია, რომელშიც ამ რედაქციის ტექსტი მოიპოვება. შევსებული ადგილები განსხვავებული შრიფტით არის დაბეჭდილი.

13. „ცხორებაჲ იაკობ ნასიბინელისაჲ" ქართულად (სრული სახით) ამ ერთადერთი ნუსხით არის ცნობილი[92]. იგი პირველად ქვეყნდება.

14. „თარგმანებაჲ დავითის ფსალმუნებისაჲ", რომელიც აგრეთვე მხოლოდ შატბერდის კრებულში გვხვდება, ხელნაწერში მიეწერება ეპიფანე კვპრელს (სალამისელს).

საკუთრივ თარგმანების ტექსტზე დართული ეპისტოლის მიხედვით (იხ. გვ. 325, 337) ტექსტის მთარგმნელი არის დაჩი[93]. წერილის ადრესატია სტეფანე მტბევარი, რომელიც მოღვაწეობდა IX ს. დასასრულს და X ს. პირველ მეოთხედში. მაშასადამე, დაჩიც ამდროინდელი მოღვაწეა. მისი წერილიდან ჩანს, რომ ტექსტი მას სომხურიდან უთარგმნია; მაგრამ მთლად ნათელი არ არის, თუ რამდენი აქვს მას ნათარგმნი, რადგან წერილში იგი თვითონ წერს, რომ მას უთარგმნია „ღმრთოქუნი ოდენ სრულად" — ე. ი., ძველი „ქართული" დაყოფის მიხედვთ, მეშვიდე კანონი მთლიანად (ფს. 44—50).

ილ. აბულაძე, რომელმაც შეისწავლა ეს თარგმანი, ვარაუდობს, რომ თხუთმეტივე ფსალმუნის თარგმანება ერთი პირის მიერ არის ქართულად გადმოღებული. მანვე დაბეჭდა **ა, დ, ე, ვ, მდ** ფსალმუნთა თარგმანების ნაწილი სომხურ პარალელურ ტექსტთან ერთად[94]. როგორც ჩანს, ილ. აბულაძეს უნდოდა ფსალმუნთა თარგმანების მთლიანად გამოქვეყნება. ხელნაწერთა ინსტიტუტში ილ. აბულაძის არქივში დაცულია მისი ხელით გადმოწერილი ტექსტი ამ თხზულებისა (№ 171).

**მზექალა შანიძე**
**ელგუჯა გიუნაშვილი**

---

[92] BHG, 769, BHO, p. 405—408.

[93] *კ. კ ე კ ე ლ ი ძ ე*, ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. I, 1960, გვ. 142.

[94] *ილ. ა ბ უ ლ ა ძ ე*, ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა **X—XI** სს. 1944, გვ. 0182—0193, 148—198.

## III. ტექსტისათვის

შატბერდის კრებული იცემა ერთი ხელნაწერის მიხედვით, რადგან სხვა ხელნაწერი, რომელიც მთლიანად ემთხვეოდეს მას შედგენილობით და დაახლოებით მისი ასაკისა იყოს, არ მოგვეპოვება. შატბერდის კრებულში შესულ თხზულებათა ნაწილი წარმოდგენილია Jer — 44, A — 165, Q — 41, A — 6, S — 2785, Ath — 11, Jer — 74, H — 903 ხელნაწერებში, რომელთაგან უმნიშვნელოვანესია Jer — 44. მისი ტექსტი შატბერდისეულისაგან რედაქციულად არ განსხვავდება, მაგრამ სავსებით აშკარაა, რომ ის შატბერდის კრებულის პირი არ არის. დანარჩენი ხელნაწერები კი შატბერდის კრებულიდან ან მისი პირებიდან გადაწერილნი ჩანან.

ხარვეზები, გამოწვეული შატბერდის ხელნაწერის დეფექტურობით, წინამდებარე გამოცემაში შევსებულია Jer — 44-ის და Ath — 11-ის ტექსტით. ამგვარი შევსების დროს ტექსტი სათანადო მითითებით იბეჭდება.

იმ შემთხვევაში, როცა აკლია თვით ტექსტს და არა ხელნაწერს, ნაკლული ადგილები აღდგება ისევ Jer — 44-ზე დამყარებით. თუ ამგვარი აღდგენის საშუალება არ არის, ვსვამთ მრავალწერტილს.

„ქართლის მოქცევის" ტექსტს შატბერდის კრებულში აკლია ერთი ნაწილი. მიუხედავად იმისა, რომ ამ რედაქციის ტექსტი სხვა რომელსამე ხელნაწერში არ დასტურდება, „ქართლის მოქცევის" სრულად წარმოდგენის საჭიროებამ გვაიძულა შეგვევსო ნაკლული ადგილი ჭელიშური ნუსხის ტექსტით, რომელიც რედაქციულად განსხვავებულია შატბერდულისაგან. ეს საგანგებოდ აღინიშნება იმით, რომ ჭელიშური ტექსტი პეტიტითაა აწყობილი.

ზოგჯერ ფრაზა გაუმართავია ერთი ან ორი სიტყვის კლების გამო და კონტექსტი მეტ-ნაკლები ალბათობით გვიკარნახებს გამორჩენილ სავარაუდო სიტყვა-ფორმებს. ამგვარ სიტყვა-ფორმებს ჩვენ აღვადგენთ კუთხოვან კავებში.

მცდარი ან კონტექსტისათვის შეუფერებელი ფორმები, რომლებიც ხელნაწერში გვხვდება, გასწორებულია IX—X სს-თა გრამატიკული ნორმების შესაბამისად, ხელნაწერის იკითხვისები კი ჩატანილია ვარიანტად.

ისეთ შემთხვევებში, როცა ნორმის რყევა გვაქვს და ძველის გვერდით საკმაოდ ფეხმოკიდებულია ახალი ფორმა, რომელიც ხსენებული ეპოქისათვის უცნაური არ არის, ხელნაწერში კი ერთგან ერთგვარი ფორმაა, მეორეგან კი — მეორეგვარი, ორივე ტიპის ფორმები დატოვებულია თავ-თავის ადგილას. მაგალითად, I თურმეობითის **-იე** და **-ია-** სუფიქსიანი ფორმები (ერთგან გვაქვს: მე **მიშობიე** შენ, მეორეგან კი — მე **მიშობია** შენ — 260r) დატოვებულია თავ-თავის ადგილას, რადგან ეს სიჭრელე ენის განვითარების ტენდენციას გამოავლენს.

მცდარი ორთოგრაფია, როგორც წესი, სწორდება და ხელნაწერის ჩვე-

ნება ვარიანტადაა ჩატანილი, გარდა ისეთი შემთხვევებისა, როცა **ჱ** და **ე** თანაბრად დასაშვებია ეპოქის ნორმათა მიხედვით. მაგალითად, უფროობითი ხარისხის ფორმებში ხან **ჱ** გვაქვს, ხან — **ე**. რამდენადაც **ე**-მეხუთეს წარმოჩენა უფროობითი ხარისხის ფორმებში ჯერ კიდევ ხანმეტ ტექსტებშია ფიქსირებული და, ამას გარდა, ქართველურ ენათა შედარებითი ანალიზი **ე**-ს სიძველეს უჭერს მხარს, ისეთი ფორმები, როგორიცაა **უპირადესი, უწულილესი, უმრწემესი** უცვლელად არის დატოვებული **უწინარჱსი**-ს ტიპის ფორმათა გვერდით.

დაქარაგმებული სიტყვები გამოცემაში გახსნილია ვარიანტში ქარაგმიანი ფორმის ჩვენების გარეშე, გარდა იშვიათი გამონაკლისებისა (მაგ., დჴ̃სნ= დაჴსნაჲ 9ra).

ქარაგმა **წნ̃წყლი** ყველგან გახსნილია, როგორც **წინაჲსწარმეტყუელი** (იხ. ძეგლის ორთოგრაფია).

* * *

ძეგლის გამოცემისას ხელნაწერთა გარდა გათვალისწინებული იქნა შატბერდის კრებულში შესული თხზულებების ყველა მეცნიერული გამოცემა. ამიტომ, ბუნებრივია, დადგა საკითხი ადრე გამოცემული ტექსტებისადმი კრიტიკული დამოკიდებულებისა. აქ ვეცდებით მეტ-ნაკლები სისრულით წარმოვადგინოთ ის სხვაობა, რომელიც ჩვენ მიერ გამოცემულ ტექსტსა და არსებულ გამოცემებს შორის შეინიშნება.

გრიგოლ ნოსელის თხზულების ილ. აბულაძისეულ[95] და წინამდებარე გამოცემის იკითხვისებს შორის არის ზოგი განსხვავება, რომელთაგან ნაწილზე მივუთითებთ.

1. ხელნაწერის იკითხვისი **და მას შინა არს და თქუმათაჲ მწვალებელთაჲ** (3r) ილ. აბულაძეს ასე გაუსწორებია: **და მას შინა არს თქუმულ მწვალებელთა დაჴსნაჲ** (141,27). ჩვენ უფრო მიზანშეწონილად მივიჩნიეთ მეორე და-სთან **ჴსნაჲ**-ს აღდგენა, რის შემდეგ ფრაზა ასეთ სახეს იღებს: **და მას შინა არს და [ჴსნაჲ] თქუმათა მწვალებელთაჲ,** რაც არ მოითხოვს ხელნაწერის ჩვენებათა სწორებას და სიტყვების გადასმას.

2. ხელნაწერის იკითხვისი: „აწ გულისხმა-მე-უყოფიანა თავნი თჳსნი, **გან-მე-უცდია** გონებაჲ გონებათა თჳსთაჲ?“ გამომცემელს ასე გაუმართავს: „აწ გულისხმა-მე-უყოფიანა თავნი თჳსნი, **გან-მე-უცდიანა გონებაჲ** გონებათა თჳსთაჲ?“ (გამ. 162, 11). სწორი ფორმა **გან-მე-უცდია** სქოლიოშია ჩატანილი. **გან-მე-უცდიანა** ფორმა კი, რომელიც რიცხვში არ ეთანხმება მომდევნო **გონებაჲ**-ს, გამომცემელს წინამავალი **გულისხმა-მე-უყოფიანა** ფორმისა და Jer — 44 ხელნაწერის ზეგავლენით გაუკეთებია. ჩვენს გამოცემაში დატოვებულია ხელნაწერის იკითხვისი.

3. **სიყშოსა** ფორმა ილ. აბულაძის გამოცემაში გასწორებულია როგორც ს ი ჴ შ ო ს ა (გამ. 167,7), თუმცა არცერთი ხელნაწერი, რომლითაც იგი სარგებლობს, ამ ფორმას **(თავისთავად სწორს)** არ უჩვენებს და ამასთანავე სავსებით მოსალოდნელია ამ პერიოდის ძეგლებში **ყშ** კომპლექსი (სიტყვებში **ყშირი, სიყშო** და სხვა). შატბერდის კრებულში **ჴშირი-ს, სიჴშო-ს, შეჰჴშირ-**

[95] იხ. შენ. 49.

**დის** ნაცვლად ჩვეულებრივ გვაქვს **ყშირი, სიყშო და შეჰყშირდის.** ამიტომ ხელნაწერის ფორმა უცვლელად დავტოვეთ.

4. შატბერდული ხელნაწერის დაქარაგმებული სიტყვა **დ̃ბლისაჲ** (7r) გამომცემელს გახსნილი აქვს, როგორც **დაბადებულისაჲ** (147, 32), როგორც ჩანს, კონტექსტიდან ამოსვლით. ჩვენი აზრით, კონტექსტი კარგად იგუებს **დიდებულისაჲ** მნიშვნელობასაც, რომელიც არის კანონზომიერი ეკვივალენტი ქარაგმისა **დ̃ბლისაჲ:** „რამეთუ დაბადებაჲ ამის ქუეყანისაჲ **დიდებულისაჲ** იქმნა ოთხთა ამათგან ნივთთა მწრაფლ“. ვფიქრობთ შეუფერებელია აქ **დაბადებულისაჲ: დაბადებაჲ ამის ქუეყანისაჲ დაბადებულისაჲ.**

5. ხელნაწერის (S—1141) იკითხვისი „იყვნენ, ვითარცა ანგელოზნი და ძენი ღმრთისანი, ოდეს იქმნენ **ძჱ აღდგომის“** (30v), ილ. აბულაძის მიერ გასწორებულია და ბოლო სიტყვა წარმოდგენილია **აღდგომისაჲ**-ს სახით. (183,25). ამით დამყარებულია შეთანხმება **ძჱ**-სთან, მაგრამ დარღვეულია შეთანხმება **იქმნენ** ზმნასთან, რომელიც მოითხოვს იქმნენ ძენი აღდგომისანი ან **იქმნენ ძე აღდგომის** ტიპის სინტაგმას. ჩვენ **ჱ** გავასწორეთ **ე**-დ და მივიღეთ ბუნებრივი **იქმნენ ძე აღდგომის.**

6. თავისი გამოცემის მე-180 გვერდზე ილ. აბულაძეს გასწორებული არა აქვს მცდარი იკითხვისი — **თჳნიერ სახიერებისათჳს.** (28v) ჩვენს გამოცემაში იგი გასწორებულია და ფრაზა ასე იკითხება: „არა დაებადა კაცი **თჳნიერ სახიერებისა“*.**

ქვემოთ მივუთითებთ ისეთ სხვაობებს, რომელთაც კომენტარი არ სჭირდებათ:

| ილ. აბულაძის გამოცემა | S—1141 ხელნაწერი | წინამდებარე გამოცემა |
|---|---|---|
| თჳსთაჲ (212,32) | თესლთაჲ (47r) | თესლთაჲ |
| ორთაგანი (223,21) | იოგთანი (54r) | იოგთანი |
| შერეულ (209,31) | შერთულ (46r) | შერთულ |
| ვიდრე (207,15) | ვ̃დე (45v) | ვიდრემდე |
| საყოფჳლისა (220,5) | საყოფლისა (51v) | საყოფლისა |
| სიოჯრითა (204,14) | სიუჯმრითა (43v) | სიუჯმრითა |
| შემსგავსებული (170,11) | მიმსგავსებული (22r) | მიმსგავსებული |
| მრავალ-სახელთაჲ (170,22) | მრავალსახეთაჲ (21r) | მრავალსახეთაჲ |
| ძრვითა და დაწყნარებითა (143,31) | ძრვითა და წყნარებითა (4r) | ძრვითა და წყნარებითა |
| ქუჱდმდე (227,3) | ქუჱდმდჱ (56v) | ქუედმდე |
| რაჲსა (212,29) | რაჲ (47r) | რაჲ |
| ნასხევთა (159,2) | ნასხივთა (14r) | ნასხივთა |
| არს (172,12) | არნ (23r) | არნ |
| რომელნი-იგი (189,2) | რომელნი (34r) | რომელნი |
| მისგან (203,30) | მისგანი (43r) | მისგანი |
| უწინარჱ (218,23) | უწინარჱს (50v) | უწინარჱს |

* რედაქტორი არ იზიარებს აქ წარმოდგენილ ზოგიერთ კონიექტურას (რედ.).

არის არაერთი შემთხვევა, როცა ხელნაწერის ჩვენება არასწორადაა ჩატანილი სქოლიოში.

| გამოცემის სქოლიო | ხელნაწერი |
|---|---|
| სასჯელთა (204$_{1}$) | საშჯელსა (43r) |
| დაჴსნაჲ (209$_{1}$) | დაჴსნად (46r) |
| შთავიდეს (227$_{6}$) | შთავიდის (56v) |
| უიციებასა (215$_{3}$) | უიცებასა (48r) |
| დაბადებულთა (144$_{4}$) | დაბადებულთაგან (4v) |
| მოწევნისა (164$_{15}$) | მოწევნასა (18r) |
| გულისჴმის- (170$_{12}$) | გულისხმის- (22r) |
| და—A (170$_{3}$) | და (21v) |
| გარეშე ამისა (176$_{4}$) | გარეშე ამისსა (25v) |
| არა (180$_{1}$) | არს (28r) |

ქვემოთ ვაჩვენებთ „თუალთაჲ“-ს ზოგიერთ სხვაობას რ. ბლეიკის გამოცემასთან[96] შედარებით.

| რ. ბლეიკისეული გამოცემა „თუალთაჲ“-სა | ხელნაწერი | წინამდებარე გამოცემა |
|---|---|---|
| ეპიფანჱ კჳპრიელისა (3,1) | ეპიფანჱ კჳპრელისა (59v) | ეპიფანე კჳპრელისა |
| თეოდორეს (3,8) | თევდორჱს (59v) | თევდორეს |
| მისლვაჲ (3,19) | მოსლვაჲ (59v) | მოსლვაჲ |
| კაცთ-შესხმითა (3,24) | ჴორცთ-შესხმითა (59v) | ჴორცთ-შესხმითა |
| გოდოლის (22,12) | გოდლის (69r) | გოდლის |
| მიწევნულ (22,26) | მოწევნულ (69v) | მოწევნულ |
| აღორძინები (23,1) | აღორძნდები (69v) | აღორძნდები |
| ვ˜ა (23,3) | ვ˜რ (69v) | ვითარ |
| კმა ჩუენდა (23,14) | კმა-იყავნ ჩუენდა (69v) | კმა-იყავნ ჩუენდა |
| გამოთქუათ (23,15) | გამოვთქუათ (69v) | გამოვთქუათ |
| მეორისა თუალისაჲ (23,16) | მეორისაჲცა (69v) | მეორისაჲცა |
| ტბაზის (23,22) | ტბაზეს (70r) | ტბაზეს |
| განჰყიდად (24,18) | განსყიდად (70r) | განსყიდად |
| ძლუ[ე]ნად (24,29) | ძლუნად (70v) | ძლუნად |
| საშუალ (24,32) | საშუვალ (70v) | საშუვალ |
| მეფისა (25,1) | მეუფისა (70v) | მეუფისა |
| შარავანდედთა (25,3) | შარავანდთა (70v) | შარავანდთა |
| ვ˜ა იგი (25,13) | ვ˜რ იგი (70v) | ვითარ-იგი |
| საჴმარსა (25,15) | საქმარსა (70v) | საქმარსა |
| რ˜ლისა განაცოცხლიან (25,17) | რ˜ლითა განაცოცხლნიან (70v) | რ˜ლთა განაცოცხლნიან |
| აღავსიან (25,26—27) | აღავსნიან (71r) | აღავსნიან |

[96] იხ. შენ. 13.

| | | |
|---|---|---|
| იხილვების (14,16) | იპოვების (65r) | იპოვების |
| როდვოს (16,34) | როდეორ (66v) | როდეორ |
| დასხეულ (17,18) | დახუეულ (67r) | დახუეულ |
| იგი (20,20) | ესე (68v) | ესე |
| განგება (21,31) | გონება (69r) | გონება |
| პატიოსანი (24,31) | ტბაზიონი (70v) | ტბაზიონი |
| გონებასა (26,8—9) | ბუნებასა (71r) | ბუნებასა |
| ყოველი თავი (26,12) | ყოვლითავე (71r) | ყოვლითავე |
| დასდევიან (6,20) | დასდვიან (61r) | დასდვიან |
| პირს-ჰყოფდა (35,30) | ღირს-ჰყოფდა (76r) | ღირს-ჰყოფდა |
| მეფობისა (38,10) | მეუფებისა (77r) | მეუფებისა |
| გამოჩინებულ (44,20) | გამოუჩინებელ (80r) | გამოუჩინებელ |
| დაშრტის (46,2) | დაშრიტის (81r) | დაშრიტის |
| გამოიწირნეს (46,14) | გამოიწერნეს (81r) | გამოიწერნეს |
| შეჰრაცხილ (54,30) | შერაცხილ (85v) | შერაცხილ |
| დაუტევა (53,27) | დაეტევა (85r) | დაეტევა |
| მკუდ[ა]მად (38,18) | მკუდრად (77r) | მკუდრად |
| არას თჳთ (28,20) | არა სხჳთ (72r) | არა სხჳთ |
| სულთა მათ | სულთა მათ (84v) | სულისა მის |
| ჯუარს-ვაცჳთ (76,7) | ჯუარს-ვაცჳთ (95v) | ჯუარს-ვაცუთ |
| მინისა (77,26) | მანისა (96v) | მანისა |
| წიგნი პავლჱსი (80,21) | წიგნი პავლჱსი (98r) | წიგნნი პავლჱსნი |
| შენისა (80,31) | შენისა (98v) | შენისანი |
| შე-რაჲ-მე-ვიწიე (82,19) | შე-რაჲ-მე-ვეწიე (99v) | შე-რაჲ-მე-ვეწიე |
| ვ̃რ (82,21) | ვ̃დ (99r) | ვითარმედ |
| იტყოდა (83,18) | ეტყოდა (99v) | ეტყოდა |
| მიელო (84,3) | მიეგო (99v) | მიეგო |
| სიჭაბუკესა (84,14) | სიჭაპუკესა (100r) | სიჭაპუკესა |
| უმრწემჱს (84,30) | უმრწემეს (100r) | უმრწემეს |
| სიორძილჱ (86,4) | სიორძილი (100v) | სიორძილი |
| მოვიდეთ და იხილეთ (85,13) | მოვედით და იხილეთ (100r) | მოვედით და იხილეთ |
| დაითმენის (87,3) | დაითმინის (101r) | დაითმინის |
| არს (91,13) | იყვენით (103r) | იყვენით |
| ჰმონებდის (91,20) | ჰმონებდეს (103r) | ჰმონებდეს |
| სახელით მოდგომისა არს (91,29) | სახელით მოდგამ მისა არს (103v) | სახელით მოდგამ მისა არს |
| ვერცა (95,10) | ვ̃რმცა (105r) | ვითარმცა |

ქვემოთ მოგვყავს ზოგიერთი სხვაობა, რომელიც დასტურდება „მჴეცთათჳს სახისა სიტყჳს“ მარისეულ[97] და ჩვენს გამოცემას შორის. ნ. მარის გამოცემაში ქალანდრის შესახებ იკითხება: „**ვითარმედ ბრიალ** სპეტაკ არს და

[97] იხ. შენ. 55.

რაჲთურთით სიშავჱ არა არს მის თანა“ (გვ. 8). ხელნაწერში კი ამგვარი იკითხვისია: **ვითარმედ ბრიად.** ნ. მარს აღუდგენია **დ** პირველი სიტყვის ბოლოს, ხოლო **ბრიად** მიუჩნევია ფ რ ი ა დ სიტყვის ვარიანტად. ამგვარ ინტერპრეტაციას არ ეთანხმება თარგმანი: «она вся белая и в ней нет вовсе черноты» (გვ. 65), ჩვენ მართებულად სხვაგვარი დანაწევრება მიგვაჩნია: **ვითარ მებრიად*. მებრ, მებრად,** ფორმები დადასტურებულია მე-10 საუკუნის ძეგლებში მნიშვნელობით „ყოვლად“, „სრულიად“. მ ე ბ რ ა დ ფორმა დამოწმებულია ილ. აბულაძის „ძველი ქართული ენის ლექსიკონში“ (თბ., 1973 წ.) H — 341 ხელნაწერიდან. რაც შეეხება მ ე ბ რ ი ა დ ფორმას, ის უნდა იყოს პარალელური ფორმა **მებრად** ზმნისართისა (შდრ. **სრულად** || **სრულიად, ღრმად** || **ღრმიად** და სხვა). ამგვარი გაგების შემთხვევაში აღარ დაგვჭირდება **ბრიად** ფორმის დაშვება და წინადადება ამგვარ სახეს მიიღებს: **„ვითარ მებრიად** სპეტაკ არს და რაჲთურთით სიშავჱ არა არს მის თანა“. სახისმეტყველი გაოცებით ამბობს: როგორ სრულიად თეთრია და სიშავის ნატამალი არ გააჩნიაო. აღარაა საჭიროება არც **დ**-ს აღდგენისა **(ვითარმე[დ]).**

„სახისმეტყველის“ ნ. მარისეულ გამოცემაში გრძლაბის შესახებ ნათქვამია: „და საგუმერელითა სასიკუდინოჲთა და **განტუეპოს** შენ მკდომმან მან“ (გვ. 22). ხელნაწერში ეს ადგილი გადარეცხილია.

როგორც ჩანს, ნ. მარს ამოუკითხავს **და გნტუეპოს,** რაც დაქარაგმებულ ფორმად მიუჩნევია **(გ̃ნტუეპოს)** და გაუხსნია როგორც **განტუეპოს.** გულდასმით შესწავლამ ამ ადგილისა გამოავლინა, რომ აქ სწერია **და გჩხუეპოს,** რაც ერთი სიტყვა უნდა იყოს — **დაგჩხუეპოს.** გამოცემაში რომ ნამდვილად შეცდომაა, ამას მოწმობს $O_2$ პირის ნიშნის უქონლობა ნ. მარისეულ წაკითხვაში **განტუეპოს,** რომელიც აუცილებელია, რადგან სახისმეტყველი მეორე პირს მიმართავს. ილ. აბულაძეს ეს სიტყვა ნ. მარის გამოცემიდან აქვს დამოწმებული თავის ლექსიკონში. მაგრამ მას უგრძვნია უხერხულობა მეორე პირის ნიშნის უქონლობისა და დაუმატებია იგი, რის შედეგადაც მივიღეთ **განგტუეპოს** ფორმა. მიუხედავად ამისა, **ნ**-სა და **ჩ**-ს, ერთი მხრივ, ხოლო **ხ**-სა და **ტ**-ს, მეორე მხრივ, გრაფიკული მსგავსების ნიადაგზე მცდარად ამოკითხული ფორმა საფუძვლად დაედო ახალი ლექსიკური ერთეულის **განტუეპა**-ს შექმნასა და დანერგვიდრებას. ეს სიტყვა მხოლოდ „სახისმეტყველით“ იყო ილუსტრირებული და ჯერჯერობით არცერთი სხვა წყაროდან ცნობილი არაა. **დაჩხუეპა** კი ცნობილი ლექსემაა. საბას მიერ ის განმარტებულია, როგორც **დაჩხვლეტა.** ჩვენი გასწორების შემდეგ წინადადება ასეთ სახეს იღებს: „და საგუმერელითა სასიკუდინოჲთა **დაგჩხუეპოს** შენ მკდომმან მან“.

სხვა სხვაობანი ნ. მარის გამოცემასთან პირდაპირ ჩამოთვლილია, რადგან ისინი კომენტარს არ საჭიროებენ:

| ნ. მარის გამოცემა | ხელნაწერი | წინამდებარე გამოცემა |
|---|---|---|
| ვინა (3,42) | ვინ (106v) | ვინ |
| ლეკუო (4,72) | ლეკო (107r) | ლეკო |
| აღავსნის ბაგინი (13,16) | აღავსის ბაგინი (109v) | აღავსის ბაგინი |

* ი. იმნაიშვილის მიერ გამოცემულ ტექსტში: „ვითარმედ მებრიად“. იხ. ი. ი მ ნ ა ი შ ვ ი ლ ი, ქართული ენის ისტორიული ქრესტომათია, ტ. I, ნაკვ. I, 1970, გვ. 236 (რედ.).

| ნ. მარის გამოცემა | ხელნაწერი | წინამდებარე გამოცემა |
|---|---|---|
| ესოდენ არა არიან კაცნი (15,24) | ესოდენ არა არიან კაცნი (110r) | ესოდენ არა არიანა კაცნი |
| ტყავი განევლტის (17,12) | ტყავი განევლტის (110v) | ტყავი განევლთის |
| რაჟამს **მივიდეს** ...არა მიიღის გესლი იგი... (18,23) | რ῀ჟს **მივიდის** ...არა მიიღის გესლი იგი (111r) | რაჟამს მივიდის... არა მიიღის გესლი იგი |
| ჭურელსა დად... (18,26) | | ჭურელსა დად[ვის] |
| შუა (19,22) | შუვა (111r) | შუვა |
| შემამთხუველ (20,6) | შემამთხუველ (111v) | შემამთხუ[ე]ველ |
| განუტევნიან (21,34) | განეტევნიან (112r) | განეტევნიან |
| ტევანნი **გამომარცულნის** (22,3) | ტევანნი **დამომარცულნის** (112r) | ტევანნი **დამომარცულნის** |
| საყურძნესა (22,20) | საყურძენსა (112r) | საყურძენსა |
| ჰმშინ (23,3) | ჰმშიინ (112v) | ჰმშიინ |
| ტბურე (23,5) | ტბური (112v) | ტბური (**-ურე** სუფიქსი არ არსებობს) |
| არნ (27,40) | არიან (113v) | არიან |
| ეყვიან (28,3) | ეყვიან (113v) | ეყვნიან |
| და სალმობაჲ რა მოუჴდის მას ორბსა (29,20) | და სალმობა არა მოუჴდის მას ორბსა (114v) | და სალმობა არა მოუჴდის მას ორბსა |
| მ῀მისგან იშვა (30,41) | მ῀რმისგან იშვა (114v) | მარიამისგან იშვა |
| რ῀ (31,10) | რ῀ჟს (115r) | რაჟამს |
| შჳს (32,8) | შვის (115v) | შვის |
| მსაჭრვალისა (33,19) | მსახრვალისა (115v) | მსახრვალისა |
| მწავ-ძაღლისა მდინარისაჲ (36,31) | მწავ ძამლი მდინარისაჲ არს (116v) | მწავი ძამლი მდინარისაჲ არს |
| ყ῀ლთა იყო (37,24) | ყ῀ლთა ეყო (116v) | ყოველთა ეყო |
| განეფინნიან (38,20) | განეფინნიან (117r) | განეყენნიან (აღრევა გრაფიკულ ნიადაგზე ჩანს აღმოცენებული) |
| მიემთხჳს (38,23) | მიემთხჳის (117r) | მიემთხჳის |
| შემდგომად (38,40) | შედგომად (117r) | შედგომად |
| დავჴედ (39,2) | დავჴედი (117v) | დავჴედი |
| ვ῀დ ერთ ხოლო მამალი არნ (39,5)=ხ | | ვითარმედ [მისა] ერთ ხოლო მამალი არნ |
| განიმარტის (40,5) | განემარტის (117v) | განემარტის |
| სარწმუნოება (41,15) | სარწმუნოვება (118r) | სარწმუნოვება |
| ლომ-ჯინჭველისაჲ (31,5) | ლომ-ჭინჭველისაჲ (115v) | ლომ-ჭინჭველისაჲ |
| ვეშაპკჱტისგან (27,57) | ვეშაპკეტისგან (113v) | ვეშაპ-კეტისგან |
| შემოქმედმან **გჳხხნა** ჩუენ (10,27) | შემოქმედმან გჳცნა (108v) | შემოქმედმან **გჳხხნა** ჩუენ |
| ძირით **იეხჱსით** (3,24) | ძირით **იესესით** (106v) | ძირით **იესესით** |

იპოლიტეს თარგმანებათაგან, რომელთა დიდი ნაწილი ჟ. გარითის მიერ არის გამოცემული, აქ მივუთითებთ სხვაობებს მხოლოდ ერთ-ერთი თხზულების გამოცემასთან, რომლის სახელია „სარწმუნოვებისათჳს"[98].

[98] იხ. შენიშვნა 76.

| ქ. გარითის გამოცემა | ხელნაწერი | წინამდებარე გამოცემა |
|---|---|---|
| ყოველთა პოვნიერმან (130,4) | ყ˜ლითა პოვნიერმან (194v) | ყოვლითა პოვნიერმან |
| **რომელი** ცხადად და პირ-სპირ გუმოძღურიან **ჩუენ წმიდათა წიგნთა** (130, 11—12) | | **რომელ** ცხადად და პირ-სპირ გუმოძღურიან **წმიდანი წიგნნი** (=S—1141) |
| კუარცხლბერკად (132,8) | კუარცხლბეკად (195v) Jer —44 | კუარცხბეკად |
| ღმერთებრ (134,3) | ღ˜თებრ (196r) | ღმრთეებრ |
| და ვიყო მე **მათ** ღ˜ღ (137,10) | | და ვიყო მე **მათა ღმერთ** (=ხ; 196v) |
| **ღუწოლილისა** (138,3) | **ღუწოლითისა** (197r) Jer —44 | **ღუწოლითისა** |
| სახუეველთა (140,3) | სახუველითა (197v) Jer —44 | სახუეველითა |
| **ზესკნელი** (მოიღეს კურთხევაჲ) (143,8) | **ზესკნელი** (198r), **ზესკნელს** (Jer. — 44) | **ზესკნელი**[თ] |
| **იხილნეს** (143,8) | **იხილნა** (198v) | **იხილნა** |
| თჳსით **ნებით** (149,2) | თჳსით **ნებსით** (199r) | თჳსით **ნებსით** |
| სრულიად (149,2) | ს˜დ (199v) | საუკუნოდ |
| ცოდვისა (151,4) | ცოდვასა | ცოდვასა |
| ჴორცთა (155,2) | ჴორცითა (201r) | ჴორცითა (ციტატი: I ტიმ. 3,16) |
| შუვადმდგომელ (160,2) | შუვამდგომელ (202r) Jer — 44: შუამდგომელ (234v) | შუვამდგომელ |
| აღსრულ (160,4) | აღსრული (202r) Jer —44 | აღსრული |

დასასრულ, ვაჩვენებთ სხვაობებს „მოსეს კურთხევათა“ ბრიერისეულ[99] და ჩვენს გამოცემებს შორის:

| მ. ბრიერის გამოცემა | ხელნაწერი და ჩვენი გამოცემა |
|---|---|
| იერუსალჱმი | ისრაჱლი |
| მოსესცა | მოსეცა (129v) |
| ბროწეული | მრეწეული (127v) |
| ჴელით-დებულ | ჴელთ-დებულ (128r) |
| საცხორებელსა | საცხობელსა (133r) |
| | და მრავალი სხვა. |

**ძეგლის ორთოგრაფია**

ა) **Ⴡ ასო.** ჩვენს ძეგლში ეს ასო ძირითადად **ე** ხმოვანს გადმოსცემს. ამით უნდა იყოს განსაზღვრული მისი გამოყენება ისეთ შემთხვევებში, როცა **ე** არის მოსალოდნელი:

---

[99] იხ. შენ. 68.

a) ნამყოს ნიშნად წყვეტილში: **განიკითხჱ** (256va), **ეკრძალჱ** (261ra), **დაფარჱ** (256va), **განვილჳძჱ** (261vb), **აღამაღლჱ** (261v), **მოიძულჱ** (269va) და სხვა;

b) ე-ფუძიან საკუთარ სახელებში: **პავლჱ** (266va, 267rb, 269vb), **ქრისტჱ** **(ქ̃ჱ)** და სხვა;

c) ადვერბიალური მნიშვნელობის მქონე ფორმათა აუსლაუტში: **ქუეშჱ** (269va), **დღჱ, გარეშჱ, ადრჱ, ღამჱ** (279va);

d) ზოგ ნაწილაკში **(სამჱ,-რჱ)**;

e) **-მდე** თანდებულის შემადგენლობაში **(-მდჱ)** ძალზე ხშირად;

f) **ე**-ფუძიან საზოგადო სახელებში, როცა ისინი ფუძის სახითაა მოსალოდნელი: და შენ იქმენ მისა **სიძჱ** და თავ (271ra);

g) უფროობითი ხარისხის ფორმებში **ჱ** დასტურდება **ე**-ს პარალელურად, რაც მის მონოფთონგობაზე უნდა მიუთითებდეს. ანალოგიური ვითარებაა მოქმედებითი ბრუნვის ფორმაში გაქვავებულ ზმნისართებში.

**უწინარჱს** (შდრ.: **უპირადეს** 40vb, **უწუღილესი** 12rb, **უპატიოსნესი** 55vb, **უმრწემესი** 20 ra). **ეგრჱთ, ესრჱთ** (შდრ.: **ეგრეთვე** 21 rb).

ხარისხისა და **ესრჱთ** ტიპის ფორმებში **ჱ**-ს ინტერპრეტაციის ორივე შესაძლებლობაა დასაშვები (მონოფთონგური და დიფთონგური), მაგრამ უფრო საალბათოა **ჱ**-ს მონოფთონგური გაგება. თუ ამ აზრს მივიღებთ, **ჱ**-ს ერთადერთი ფუნქცია ჩვენს ძეგლში მარტივი **ე** ხმოვნის გადმოცემა იქნება.

ჯგუფი **ხმოვანი** +**ჱ** ძეგლში არ დასტურდება.

ბ) **ჲ**-მეტობა. შედარებით იშვიათად ვაწყდებით შემთხვევებს, როცა ასო **ჲ** მოსალოდნელი არაა და წარმოდგენილია. ჩვეულებრივ იგი გვხვდება უარყოფით ნაწილაკთან **არა: არაჲ** დაჯდა (257ra), და მამისაგან **არაჲ** განეშორა (282rb), **არაჲ** მოვკუდე (130va). აქა-იქ სხვა სიტყვებთანაც გვაქვს: ესე ყოველი თქუმული წინაჲსწარმეტყუელისაჲ ბუნებისათჳს **კაცობრივისაჲ** (267ra); რამეთუ შჯობს დღჱ ერთი ეზოთა შინა შენთა ვიდრე **ათასთაჲ** მათ (40rb).

გ) **ო** ნიშანი **უ**-ს ნაცვლად: **ოცხოჲთა** (111vb), **სოლთა** (268vb), **ურჩოლოვებანი** (275v), **დაბორვილნი** (264vb), **მონ** (265rb), **დრკოვებითა** (264vb).

დ) **უ** ნიშანი **ო**-ს ნაცვლად: **მუკუდის** (110vb), **მუუკდეთ** (სიტყუასა ფსალმუნისასა ურთიერთას განზრახვად **მუუკდეთ** — 266va), **აღბურქუებულ** (67vb), **გარე-მუცვულ** (66vb) და სხვა.

**უ ∼ ო** გრაფიკული მონაცვლეობით ცდილობს ზ. სარჯველაძე ახსნას **რუისი**-დან **მ-რო-ვ-ელ** ფორმის მიღება. იგი მოიხმობს აგრეთვე „ქართლის ცხოვრების" ყველაზე ძველი — ანასეული — ნუსხის ჩვენებას, სადაც ფიქსირებულია, ზ. სარჯველაძის აზრით, ამოსავალი და სწორი ფორმა — **მ-რუველი**[100]. ავტორისეული ახსნა დამაჯერებელია. ის კიდევ უფრო მეტად სარწმუნო ხდება იმის გამო, რომ ეს ფორმა დადასტურდა ჩვენს ძეგლში, რომელიც მთელი ხუთი საუკუნით უსწრებს „ქართლის ცხოვრების" უძველეს ნუსხას. შატბერდის კრებულის ბოლოს, ანდერძის წინ, მოთავსებულია დაჩის ცნობილი წერილი „მიწერილი დაჩისი **(მრ)უველ** ებისკოპოსისა ანტონისა". მართალია, პირველი ორი ასო ამ სიტყვისა ცუდად იკითხება, მაგრამ ცნობილია, რომ წერილის ადრესატი არის ანტონ მროველი[101], ხოლო ხელნაწერ-

---

[100] ზ. სარჯველაძე, **მროველი თუ მრუველი**. მრავალთავი (ფილოლოგიურ-ისტორიული ძიებანი), II, გვ. 5—6.

[101] კ. კეკელიძე, ძველი ქართული ლიტერატურის ისტორია, I, თბ., 1951, გვ. 126.

ში კარგად ჩანს ამ სიტყვის სწორედ სადავო ნაწილი **უველ**. ამრიგად, X საუკუნის ხელნაწერში ნახსენებია ამ დროის მოღვაწე ეპისკოპოსი **ანტონ მრუველი**.

ე) ვ ნიშანი უ-ს ნაცვლად: თვ (=თუ ნაწილაკი, 276 rb), **დაწვ** (ნაცვლად **დაწუ**-სი; ეს ფორმა აქ ბრძანებითისაა 256vb), **დაწვთ** (ბრძანებითი: 256vb). **ვაღრესლა** (=**უაღრესლა**; 263vb), **გვრწმენა** (=**გურწმენა**; 263va) და სხვა.

ზ ო გ ი ქ ა რ ა გ მ ა. ჩვენს ძეგლში დაქარაგმება ცნობილი წესების მიხედვით ხდება, მაგრამ გვაქვს რამდენიმე არატიპიური შემოკლებაც. ესენია: **ხ˜რ=ხარ**—100rb (ეს სიტყვა ჩვეულებრივ არ ქარაგმდება), **შ˜და=შენდა** (285rb), **მ˜ს=მარადის** (278rb, 252va, 258rb), **გ˜=გან** (საგრძნობელთა˜გ—3r, ორთაგ˜—3v), **დკ˜ხნ=დაკსნაჲ** (9ra), **ღ˜თვ=ღმრთივ** (268ra).

**წნწ˜ყლი** სამეცნიერო გამოცემებში ჩვეულებრივ იხსნება როგორც **წინაწარმეტყუელი**. ასეა, კერძოდ, გახსნილი იგი სინური მრავალთავის გამოცემაშიც[102]. ამისთვის საფუძველს იძლეოდა გახსნილი სახით მისი ფიქსაცია (წინაწარმეტყველებით—4ra). მაგრამ ყველა შემთხვევაში ეს ვერ მიიჩნევა ნორმად. ადიშის ოთხთავში, მაგალითად, მრავალი შემთხვევაა **წინაჲსწარმეტყუელის** გახსნილი სახით გამოვლენისა (მ. 13,57; მ. 22, 40; მ. 23,37; ლ. 24,25; ი. 8,53; მ. 23,31; მ. 13,17; ლ. 1,76; მ. 1,22; მ. 2,5; მ. 22,23) ან ისეთი დაქარაგმებისა, რომელიც ამავე სახით გახსნას გვიკარნახებს: **წნს˜წყლდ** (=**წინაჲსწარმეტყუელად**, ლ. 20,6), **წნს˜წრმ˜ტყლბდ** (=**წინაჲსწარმეტყუელებდ**, ლ. 22,64) და სხვა. ბოლო ხანებში გამოქვეყნებული ძველი ქართული ენის ძეგლებიდან ამ მხრივ ყურადღებას იქცევს პავლეს ეპისტოლეები[103], სადაც ჩვენთვის საინტერესო სიტყვები ჩვეულებრივ **წინაჲსწარმეტყუელება, წინაჲსწარმეტყუელნი, წინაჲსწარმეტყუელებდენ** ფორმით გვაქვს (იხ. გვ. 63, 138, 141, 146, 149. ასე სხვაგანაც).

შატბერდის კრებულში ეს სიტყვა, როგორც წესი, დაქარაგმებულია ასე: **წ˜წყ˜ლი**. ჩვენ მას ყველგან ვხსნით ასე: **წინაჲსწარმეტყუელი**. ამგვარ გახსნას მხარს უჭერს, ზემოთ ხსენებული ძეგლების გარდა, ეტიმოლოგიური მიდგომაც. ჩვენს ძეგლში სიტყვა **წინაჲსწარ** საკმაოდ ხშირად გვხვდება დამოუკიდებლად, სხვა სიტყვებთან კომბინაციაში: **წინაჲსწარ** გჳღირდა (26ra), **წინაჲსწარითა** ცნობითა (39ra, 39vb), **წინაჲსწარ** გამოჩინებითა (66rb), **წინაჲსწარ** ხილულსა (259vb). ყველა ამ შემთხვევაში **წინაჲსწარ** დაუქარაგმებლადაა. მეორე მხრივ, იგივე **წინაჲსწარ**, რომელიც **წინაჲსწარმეტყუელი**-ს შემადგენლობაში შედის, გვხვდება სპეციფიკურ გამონათქვამებში, კომბინაციაში **იტყჳს**, **თქუა** ზმნებთან:

**წინაჲსწარ ვთქუთ** (79ra)

ვითარცა **ვთქუთ წინაჲსწარ** (80rb)

**წინაჲსწარ იტყჳს** (130rb)

დაბოლოს, **წინაჲსწარ იტყჳს** დაკავშირებულია **წინაჲსწარმეტყუელთან**, რითაც მოცემულია დანაწევრება ამ სიტყვისა თვით ტექსტში:

და **ესაია წინაჲსწარ იტყჳს** (134ra)

და **წნწ˜ყლნი წინაჲსწარ იტყოდეს** ვნებათა მათთჳს და მკუდრეთით აღდგომისა (82rb)

---

[102] სინური მრავალთავი 864 წლისა. ა. შანიძის რედაქციით, წინასიტყვაობითა და გამოკვლევით, თბ., 1959, გვ. 310.

[103] პავლეს ეპისტოლეთა ქართული ვერსიები, გამოსაცემად მოამზადეს ქ. ძოწენიძემ და კ. დანელიამ, ა. შანიძის რედაქციით, თბ., 1974.

# IV. ძეგლის ენის საკითხები

შატბერდის კრებულის ენა ძირითადად იმ ნორმებს გვიჩვენებს, რომლებიც X საუკუნის ხელნაწერებისათვისაა დამახასიათებელი, მაგრამ თვით ამ ნორმათაგან ზოგი რამ სპეციალური აღნიშვნის ღირსია და ამასთან გვაქვს არანაკლებ საინტერესო „არანორმატიული" მასალა.

## ფონეტიკა

1. თანამედროვე ქართულში გვაქვს ერთი რიგის მაგალითებში უფუნქციო თავკიდური **მ**, რომლის შენაცვლება ნულთან სიტყვის მნიშვნელობას არ ცვლის. მაგალითად: **მჭადი, || ჭადი, მდევი, || დევი** და სხვა. ჩვენს ძეგლში დავადასტურეთ ზოგი შემთხვევა ამგვარი **მ**-ს გამოვლენისა. ესაა სიტყვები: **მწჳრე** „ტალახი" (116ra) და **მწავი** (116rb). თუმცა პარალელური **წჳრე** და **წავი** ფორმები თვით ძეგლში არ დასტურდება, თანამედროვე ქართულიდან ამოსვლით ვვარაუდობთ, რომ **მ** ხსენებულ სიტყვებში შეიძლებოდა არც გვქონოდა (რადგან იგი აფიქსალური ელემენტი არაა, ხოლო არააფიქსალური, თანხმოვანთა წინ მყოფი **მ** ჩვეულებრივ ნულს ენაცვლება. შდრ.: **სხალსა** „მსხალსა" (57vb).

2.**შჩ** კომპლექსის გადასვლა **რჩ**-ში, როგორც აღნიშნულია ლიტერატურაში, სხვაგვარაც შეინიშნება[104]. ჩვენს ძეგლში ეს ძირითადად ორ სიტყვაში ხდება: **დარჩების←*დაშჩების←დაშთების, რჩული←შჩული.**

**შჩული** ფორმა, როგორც ცნობილია, აგრეთვე შემოგვენახა[105], რის გამოც ეს სიტყვა წარმოდგენილია ძველ ქართულში 4 ფონეტიკური ვარიანტით: **სჯული, შჯული, შჩული, რჩული.** ამათგან ჩვენს ძეგლში მხოლოდ ორი დასტურდება: **რჩული** და **შჯული.**

3.**ბრკ** კომპლექსის ერთ-ერთ შესაძლო რეალიზაციაზე მიგვანიშნებს **პრკ**-ს გამოვლენა სიტყვაში **დაუპრკოლებელად** (251ra) და ამავე ძირიდან ნაწარმოებ სხვა სიტყვებში (**დაეპრკოლა** — 58v).

4. **ვ**, როგორც წესი, დაცულია თანხმოვნის შემდეგ ნებისმიერი ხმოვნის (მათ შორის ლაბიალურთა) წინ: **დააცხრვო** (253va), **დაეფლვოდეს** (254v), **დაცვული** (33vb), **მოცვული** (34vb), **შეცვულ** (14rb). ხმოვანთა შემდეგ მერყეობაა. **იქცევოდა** (24r), შდრ.: **ვიქცეოდე** (99rb).

5. თანაბარი აწეულობის ხმოვანთა თავმოყრისას თავს იჩენს ანაპტიქსური **ვ**, რომელიც თიშავს ერთმანეთისაგან **ო** და **ე**, **უ** და **ი** ხმოვნებს.

---

104 ზ. ს ა რ ჯ ვ ე ლ ა ძ ე, ძველი და საშუალო ქართულის ფონეტიკის ზოგიერთი საკითხი, „მაცნე", 1969, № 6, გვ. 229—230.

105 იქვე, გვ. 230.

**ოე→ოვე, ეო→ევო** **უი→უვი**

ტყუევობასა (82 vb)
სიწრფოვებით (267 vb)
სასოვებასა (93 va)
ნოვე (276 rb)
სიტფოვებისაჲ (74 va)

კუვი
შეტყუვილითა (104 vb)

შედარებით იშვიათად გვაქვს **ოე** კომპლექსის გაუთიშველად წარმოდგენის შემთხვევები: **სასოებაჲ** (254rb).

6. **კომპლექსები**

ა) **ჯშ** ჯგუფი ხშირად **ყშ**-დ იცვლება:

**სიყშო** (=სიჯშო) — 19rb
**სიყშოჲსა** მისგან (21vb)
**სიყშოჲსაჲ** (21ra)
**სიყშოსა** (22ra)
**დაყშობილ** (89ra)
**შეჭყშირდის** (და ოდეს გამოვიდის მისგან ორთქლი იგი, **შეჭყშირდის,** რამეთუ ვერ განვიდის ორთქლი იგი ადგილთაგან შეძერწულთა ერთბამად — 21vb).

**ჯშ→ყშ** გადასვლის მიზეზად ზ. სარჯველაძეს **ჯშ**-ს არაბუნებრივობა მიაჩნია, ხოლო სუპერაციის ერთ-ერთ გზას მის **ყშ**-დ ცვლაში ხედავს[106]. ჩვენი აზრით, **ყშ** არანაკლებ ძნელი ჯგუფია ქართულისათვის. ამიტომ, **ჯშ→ყშ** შესაძლოა **ჯშ**-ს დაძლევის მიდრეკილებით კი არ იყოს გამოწვეული, არამედ იმ გარემოებით, რომ **შ**-სა და **ც**-ს წინა პოზიციაში გლოტალიზაციის მიხედვით დაპირისპირება ირელევანტურია, რაც შესაძლებლობას ქმნის ამ ტიპის აქცესიურ ჯგუფთა თავისუფალი მონაცვლეობისას.

ბ) საკმაოდ ხშირად დასტურდება „ძრწოლა", „შეძრწუნება" მნიშვნელობის სიტყვათა ძირში **ძწ** მიმდევრობა, რომელიც ერთი მორფის ფარგლებში თითქოს არ უნდა გვხვდებოდეს:

შეძწუნებულ (83 va, 83vb).
ძწოლით (84ra)

გ) საინტერესოა **ღრტ** და **ხრტ** ჯგუფების კონტრასტული დამოკიდებულება. ერთგვარ გარემოცვაში ამ კომპლექსთა წარმოდგენა იმას მოწმობს, **რომ ძრწ‖წრწ** (ძრწოლა‖წრწოლა), **ბრკ‖პრკ** (დაუბრკოლებელად‖დაუპრკოლებელად) მონაცვლეობა კანონზომიერი არ არის და რომ ერთი და იმავე რიგის, **რ**-თი გათიშული ჯგუფის ბოლო წევრი, როგორც წესი, ვერ იწვევს პირველი წევრის ასიმილაციას.

**ხრტინვა** (263 ra)————**ღრტილთა** (57 vb)
**ღრტილისასა** (14 rb)

დ) პროგრესული დისიმილაციური გამჟღერების შემთხვევასთან უნდა გვქონდეს საქმე **ცვფრ→ცვბრ** გადასვლაში:

**განცვბრებულ** (263 ra)
**განცვბრდეს** (274 vb)
**განვცვბრდი** (16 va)

[106] ზ. სარჯველაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 227.

7. **სოვლ-** ძირში ხშირად ხდება ბოლოკიდური თანხმოვნების გადასმა, რის შედეგადაც ეს ძირი **სოლვ**-სახითაა წარმოდგენილი:

**შეისოლვოს** (138 ra, 139 ra)
**შეისოლვნენ** ფერჴნი მისნი ზეთითა (138 rb)
**დასოლვებულ** (94 rb), შდრ.: **და-სოვლ-ებაჲ** (იმავე წინადადებაში)

8. ვ→ჳ: **გამოსჳლასა** (176 va), **გამოსჳლად** (176 va).

9. წს→ც: მიაც (←*მიაწს):

და მიიწევის სამკჳდრებელი მისი ვიდრე ასურადმდე და მადაბენად და ბრეად... და მისწუდების ვიდრე ბეთრონდმდე, ვიდრე იორდანამდე და **მიაც** ვიდრე თავად მთისა მის ვიდრე ბასანდ. და მიერ **მიაც** ვიდრე გაზად და არს მოსაზღვრე ჰრუბენისა და გადისა (80 rb).

10. დისტანციური ასიმილაციის შედეგად, ჩვეულებრივი **ბირთუ**-ის გვერდით დასტურდება **ბურთუ-** ფორმაში **ბურთუსა:**

...ქუეყანაჲ ესე აღვსებულ არს ნათლითა, ხოლო ბნელი საბურველი არს გუამისა მის ქუეყანისაჲ დაჩრდილებული. და ესე ამის გამო იქმნების, რამეთუ არს იგი მსგავსი **ბურთუსა...** (37va).

ნ. მარი ვარაუდობს, რომ ამოსავალი ფორმაა ***ბჳირთი**, რომლისაგანაც ჳ-ს ბოლოში გადასმით მივიღეთ **ბირთუ.** თავდაპირველი ***ბჳირთი-ს** დიალექტური ნაირსახეობაა **ბურთი,** რომელიც, მისი აზრით, უკავშირდება სომხურ *բուրդ*-ს („მატყლი"). სემანტიკური გადასვლა კი გაშუალებულია „გორგალით" (Физ. გვ. 88). მაგრამ ნ. მარი თვით აღიარებს, რომ სალიტერატურო სომხურში ეს სიტყვა არ არის. ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია სომხური *բուրդ* („მატყლი") სიტყვის დაკავშირება ქართული მიმღეობის **დაბურდულ** ძირთან, რომელიც ზუსტად იმეორებს სომხური *բուրդ*-ს და მნიშვნელობითაც უფრო უახლოვდება, რადგან **დაბურდული** შეიძლება იყოს ძაფი, მატყლი. ჰრ. აჭარიანი სომხურთან აკავშირებს ქართულ **ბურდო-ს** „ულეწავი ბზე" (საბა), ხუნძურ **ბურთინა**-ს („ნაბადი") და სხვა[107].

11. ფიქსირებულია **დედუფალ** ფორმაში დ-ს ჩავარდნის შემდეგ უძველესი ფორმა **დეუფალ:**

აგიარონ შენ, თუ ვითარ ეკლესიაჲ იჴსენ და ჰყავ ჴორც შენდა და სძალ და აზნაურ და **დეუფალ,** და შენ იქმენ მისა სიძე და თავ (271ra); შდრ. **დედუფალი** (270ra).

## მორფოლოგია

**სახელთა ბრუნება** არსებითად ნორმას ემორჩილება. საკუთარ სახელთა სახელობითსა და მოთხრობითში შეიძლება გვქონდეს როგორც განუსაზღვრელი, ისე განსაზღვრული ფორმები:

| | I | II | |
|---|---|---|---|
| სახ. | დავით, პავლე, სჳმაქოს (267v) | რუბენ-ი (69va) | პავლე |
| მოთხ. | დავით, პავლე, სჳმაქოს (266v, 268r) | დავით-მან (15va, 109ra, 113ra) | პავლე-მან (112ra, 113ra) |

[107] Հր. Աճառյան, Հայերեն արմատական բառարան, I, Երևան, 1971, გვ. 488—489.

სხვა ბრუნვებში სტანდარტული ვითარებაა: საკუთარი სახელები ემფატიკური ა-ს გარეშე წარმოგვიდგება (**პავლე-ს, პავლჱს; რუბენ-ს, რუბენ-ის** და სხვა). მოქმედებითი და ნათესაობითი, როგორც ცნობილია სამეცნიერო ლიტერატურიდან, საკუთარ სახელებს მხოლოდ ნანათესაობითარი ან თანდებულიანი ფორმებით აქვთ წარმოდგენილი[108].

ცალკე უნდა გამოიყოს საკუთარი სახელი **ქრისტე**. ის სხვა საკუთარ სახელთაგან განსხვავებულად იბრუნვის. მართალია, სახელობითი ბრუნვის ფორმა მას ნულოვანი აქვს სხვა პირის სახელთა მსგავსად, მაგრამ მოთხრობითში აქვს ერთადერთი ფორმა **ქრისტე-მან**, მიცემითში შეუძლია ჰქონდეს როგორც ემფატიკურხმოვნიანი, ისე არაემფატიკური ფორმები. ამ სახელის ბრუნების თავისებურებანი აღნუსხული აქვს ი. იმნაიშვილს[109]. სახელობითში, მართალია, ვადასტურებთ დაწერილობას **ქ͞ჱ**, **პავლჱ** და სხვა, მაგრამ აქ **ჱ** უნდა გაგებულ იქნეს როგორც მონოფთონგი, ხმოვანი **ე** და არა ფუძისეულ **ე**-ზე დართული სახელობითის **ჲ**.

ცალკე უნდა განვიხილოთ მიმართულებით-დანიშნულებით-ვითარებითი ბრუნვის ზოგი ალომორფი. ხსენებულ ბრუნვას აწარმოებს: **-ად, -დ, -ა, -და.** ამათგან პირველი ორი შეიძლება უშუალოდ ძირს დაერთოს, მომდევნო ორი კი, მეტწილად, გარკვეული აფიქსებით გართულებულ ფუძეს მოუდის. პირველი ორი ალომორფის განაწილება კარგად არის ცნობილი. აქ ამაზე არ შევჩერდებით.

**-ა** გამოიყენება ორი მნიშვნელობის — **მიმართულებისა** და **დანიშნულების** — გადმოსაცემად. ამგვარ შემთხვევებში ის მოსდევს ან ნათესაობითის მორფემას, ან გეოგრაფიულ სახელთა **-ეთ** სუფიქსს.

ჩვენს ძეგლში -ა ორივე ამ ფუნქციით დასტურდება.

**მიმართულებითი:**

და მოივლტოდის სულ-თქუმით და სინანულით **ბჭე-თ-ა** მოწყალებისა **შენისა-თ-ა** (281ra);

და მიიწინეს ბერძენთა **მეფ-ის-ა** (256ra)

გარდამოჴდა იგი მიერ მთით, სადა-იგი დამკვდრებული იყო, და წარემართა **სპარს-ეთ-ა** (249va).

**დანიშნულებითი:**

რამეთუ ლომს და ლეკუს ლომის **ქ͞ა (=ქრისტჱსა)** იტყჳს (137va).

ვიქმენ მე **მა-თ-ა** მქადაგებელ (280vb)

**კურთხევ-ის-ა (=კურთხევისათვის)** — 132vb

იმ რიგის ფორმები, როგორიცაა **საკურთხეველა, მეყსეულა, განცხადებულა, შემსგავსებულა, სალოცველა**[110], **საშჯელა** (259rb), სადაც **-ა** არ მოსდევს ნათესაობითის აფიქსს და გეოგრაფიულ სახელთა **-ეთ** მაწარმოებელს, სამეცნიერო ლიტერატურაში არსებული შეხედულებისაგან[111] განსხვავებით, მეორეული მოცვეთის შედეგი უნდა იყოს, ე. ი. დაახლოებით იმ რიგის ფაქ-

---

108 ი. იმნაიშვილი, სახელთა ბრუნება და ბრუნვათა ფუნქციები ძველ ქართულში, თბ., 1957, გვ. 375—379.

109 ი. იმნაიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 381. იხ. აგრეთვე: ბეს. კიკვიძე, ორი სინონიმური წყვილი ძველ ქართულში, ხელნაწერთა ინსტიტუტის მოამბე, ტ. III, თბ., 1961, გვ. 18.

110 ი. იმნაიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 41 .

111 ა. ჩიქობავა, მიმართულებითი ბრუნვის მნიშვნელობისა, წარმოებისა და ისტორიისათვის, ენიმკის მოამბე, I, თბ., 1937, გვ. 19—22.

ტი, როგორიც არის თანამედროვე ქართულში **კარგა** და **მაგრა** (სრული ფორმების — **კარგად** და **მაგრად** — გვერდით). ამგვარი **-ა** რომ ძველი არ არის, ამას ზანურთან შედარებაც უჭერს მხარს.

ი. იმნაიშვილი უარყოფს ნ. მარის მიერ **-ადა**, **-და** დაბოლოებების გამოყოფას ვითარებითი ბრუნვის ნიშნებად. უნდა აღინიშნოს, რომ აქ ვითარებითი ბრუნვის აფიქსი არის არა **ადა**, არამედ მხოლოდ **-და**, რომელიც დაერთვის ნათესაობითი ბრუნვის ფორმას და იძლევა დანიშნულებითის გაგებას. ხოლო -და-ს უარყოფა არაზუსტი გვეჩვენება. **საგანგებოდ გვინდა მივუთითოთ იმაზე,რომ -და ვითარებითი ბრუნვის ნიშანია და არა თანდებული. ის რომ თანდებული იყოს, შესაძლებელი იქნებოდა ჩემ-და-მდე (ი. 21,23), შენ-და-მი (ი· 17,21) ტიპის ფორმათა არსებობა, რადგან ორი თანდებული ერთმანეთის მომდევნოდ ქართულმა არ იცის.**

ო რ ი ო დ ე   მ ა გ ა ლ ი თ ი:

განყოფანი მიცემულ არიან **კაცად-კაცადისადა** მადლითა სულისა წმიდისაჲთა (270va)

და განცხადებულ არს **ყოველთადა** და ყო გამოჴსნაჲ ამის ყოვლისათჳს (272va).

ეს მხოლოდ ის შემთხვევებია, რაც ჩვენს ძეგლში შეგვხვდა. მსგავსი ფორმები სხვა ძეგლებშიაც დასტურდება.

ზ მ ნ ა

1. **პირის ნიშნები.** პირველი და მეორე პირის ნიშნების მიხედვით ძველი ქართული ენის ძეგლებში რაიმე არსებითი სხვაობა არა გვაქვს. ამიტომ ჩვენი ძეგლის ფარგლებში განვიხილავთ მხოლოდ სუბიექტური მესამე პირის მორფემის ალომორფებს და, ამასთან, ყველას არა.

$S_3$-ის ნიშნად **-ნ** ცნობილია აწმყოს ხოლმეობითში, მე-3 პირის ბრძანებითში, კავშირებითი კილოს მრავლობით რიცხვში· ჩვენ მოვიტანთ — **ნ**-ს გამოვლენის შემთხვევებს სტატიკურ ზმნათა აწმყოს მხოლოობით რიცხვში, რომელთაც თავისი სემანტიკის გამო დიურატიულობა ისედაც ახასიათებთ და აღარ სჭირდებათ ამ მომენტის გამხაზველი **-ნ** სუფიქსი[112]:

**ჰგიე-ნ:** და იგი **ჰგიე-ნ** თჳსსავე მას ბუნებასა (71rb; შდრ.: ჰგიეს — 71va, ჰგია —24vb)

**ძე-ნ:** რამეთუ რაჲამს შვის ლომმან ლეკჳ იგი, სამ დღე მკუდრად **ძენ** და მესამესა დღესა აღდგის... (77rb).

**ჰგონიე-ნ:** დასოვლებაჲ სისხლითა არა **ჰგონიენ** სამოსელსა, გარნა სამოსლისა მის ხოლო ქრისტჱსისა (94rb);

ევევე ზმნა სხვაგან (110va).

**ელმი-ნ:** ...შეცვალებაჲ გონებისაჲ არა ხოლო ვნებისაგან თავისა იქმნეს... რომელი შეემთხჳის ნაწევართაგან წყლთაჲსა ფერად-ფერადთაგან, რაჲამს **ელმინ** მას... (18ra).

ერთი მაგალითი მოგვაქვს **-ნ**-ს გამოვლენისა **დინ-** /**-დი-** ძირთან კომბინაციაში:

---

112 ამ ტიპის ფორმათა ორი ნიმუში მოტანილი აქვს. ზ. სარჯველაძეს ნაშრომში „-დ/-ედ და -ნ ნიშნებიანი მესამე სუბიექტური პირის იშვიათი ფორმები ძველ ქართულში". მაცნე, ენისა და ლიტერატურის სერია, № 2, 1973, გვ. 146 (ესენია: **უპყრიენ**, **გიპყრიენ**).

ვერ დააყენის მდინარჱ იგი ადგილმან მან ერთმან, არამედ რომელიმე **მიდინ** და რომელიმე **მოდინ.** ეგრეთვე არს ცხოვრებაჲ სიყმოჲსაჲ ძრვით და დინებით (21ra).

$S_3$-ის ნიშნად **-დ** დასტურდება სტატიკურ ზმნათა აწმყოში, პირველ თურმეობითში, მე-3 პირის ბრძანებითში. ბოლო დრომდე შენიშნული არ იყო მისი გამოვლენა II კავშირებითში მხოლოობითი რიცხვის ფორმებში. ერთი მაგალითი, სწორედ შატბერდის კრებულიდან, დამოწმებული აქვს ზ. სარჯველაძეს[113]: **დადუმ-ნ-ე-დ** (იგი):

ღმერთი ჩუენი ცხადად მოვიდეს, და ღმერთი ჩუენი არა **დადუმ-ნ-ე-დ** (277v).

ეს არის ადგილი ფსალმუნთა თარგმანებიდან, რომელშიაც, თავის მხრივ, ციტირებულია 49-ე ფსალმუნის მე-3 მუხლის დასაწყისი. ფსალმუნში **დადუმნედ** ფორმის ადგილას გვაქვს ორდინარული ფორმა კავშირებითისა — **დადუმნეს.**

გარდა ამისა, ჩვენს ძეგლში დავადასტურეთ ერთი შემთვევა $S_3$-დ **-დ-ს** გამოვლენისა კავშირებითში. ოღონდ ეს არის I კავშირებითის ფორმა:

რომელ-იგი წიგნსა **ისწავებ-დ-ე-დ** (121vb).

I კავშირებითში $S_3$-ის ნიშნად **-დ** შენიშნული არ იყო.

ფიქსირებულია ცალკეული შემთხვევები $O_3$-ის **ს-** პრეფიქსის არაკანონზომიერი გამოვლენისა **ზ-**ს წინ, ნაცვლად მოსალოდნელი **ჰ-**სი:

...რაჟამს ნელსაცხებელსა სულთა **შესზავებედ** და საკუმეველითა უკუმეევენ... (97rb)

...რაჟამს სულნელთა ნელსაცხებელსა ვინმე **შესზავებნ...** (97rb)

ესრევე-სახედ წმიდაჲ მამათმთავარი ეპიფანე **შესზავებს** თევზთა მათ და სადილებს ყოველთა მორწმუნეთა... (256vb). ყველა შემთხვევაში **ს-** წარმოდგენილია ერთსა და იმავე ზმნასთან.

2. **არს** მეშველი ზმნის გაცვეთა და **ა-**დ ქცევა აღწერითს ფორმებში:

და მისა მიმართ **რწმუნებულა** ყოველი სოფელი (260rb)

და რომელი **დამჳდრებულა ( დამკჳდრებულ არს)** ცათა შინა, ეცინის მათ (260ra)

ხოლო ერთისა კანონისა **დასის თავნია** ძენი კორესნი (277rb)

თუ საკმარ იყოს ჩემდა, არავე მსურის შენდა, რამეთუ ყოველნი დაბადებულნი **ჩემნია** (278rb)

ბოლო ორ მაგალითში ან რიცხვში შეთანხმების დარღვევა უნდა ვივარაუდოთ, ან არა და უნდა დავუშვათ, რომ **არიან** ფორმაც შეიძლებოდა **ა-**დ ქცეულიყო.

3. პრევერბთაგან შეიმჩნევა მხოლოდ **აღ-**ის გამარტივება, რის მაგალითებიც საკმაოდ ბევრია. მოვიტანთ რამდენიმეს:

**აღ→ა**

**აგიაროს** (=აღ-გ-ი-არ-ო-ს) — 266ra

დღესა მას **ადგომისასა** (=აღდგომისასა) — 89r (მინაწერი)

**ადგომისაჲ** (45 rb)

**აჴედ** (=აღ-ჴედ) — 72rb

**აჴოცნეს** (=აღ-ჴოცნეს) — 72va და სხვა.

---

[113] იქვე, გვ. 142.

4. არცთუ იშვიათია სტატიკური აწმყოსა და თურმეობითი I-ის **-იეს** სუფიქსის წარმოდგენა **-ია** სახით:

**ჰგია:** ...გონებაჲ არა ერთ კერძოსა გუამისასა **ჰგია...** (24vb)

**ჰ-მოს-ია:** ...იზარდების აპკაჲცა, რომელი-იგი **ჰმოსია** ტჳნსა... (56vb)

**და-უ-ყ-ოფ-ია:** ...რამეთუ ცოდვასა **დაუყოფია** პირი ჩემი და შეუკრავს ენაჲ ჩემი სასასა ჩემსაო (281ra)

**მ-ი-შ-ობ-ია:** უფალმან მრქუა მე: ძჱ ჩემი ხარი შენ და მე დღეს **მიშობია** შენ (260rb)

**შებმა-მიყოფია:** აჰა **შებმა-მიყოფია** მუჴლთა (174ra)

**გან-მე-უ-ცდ-ია:** ...რომელნი მეცნიერებენ ბუნებასა მას ღმრთეებისასა და ჰგონებედ, ვითარმედ ამით მეცნიერ არიან, აწ უკუე გულისხმა-მე-უყოფიანა თავნი თჳსნი, **გან-მე-უ-ცდ-ია** გონებაჲ გონებათა თჳსთაჲ? (16va)

**და-უ-წერ-ია:** ვითარცა **დაუწერია** ზედა-წერილსა, თუ ფსალმუნი ასაფისიო, გჳჩუენებს ამას ყოველსა წიგნსა ფსალმუნთასა (277rb)

**უ-ჴსნ-ია:** ...ვის **უჴსნია** ბოროტთაგან სიშუენიერჱ გონებისაჲ იექონიაჲსი? (33vb)

5. **მყოფადის ახლებური წარმოება პრევერბის დართვით აწმყოს ფორმაზე:**

**მოისრვის:** და უკუეთუ ესე **განჴმეს,** ყოველი ესე სული **მოისრვის** წყურილითა და ქალაქი **აღოჴრდეს** (250vb)

**მივემთხუევი:** და დამაკლენით მე კეთილნი იგი საუკუნენი, რომელთა ვერღარა **მივემთხუევი** ულირსებითა ჩემითა (251vb)

**შეემთხუევის:** ...რამეთუ დიდი ბრალობაჲ **შეემთხუევის** თარგმანთა, რომელნი არა განეკრძალნენ (256rb).

6. **პრეფიქსული ვნებითის ახალი ფორმები,** მიღებული ე-ს შეცვლით ი-დ, საკმაოდ ხშირია ძეგლში. მოვიტანთ ორიოდე მაგალითს:

**იშენებოდა** „შენდებოდა“ (124va)

**აღიშენა** „აშენდა“ (ნაცვლად **აღეშენა**-სი) — 123rb (შდრ.: აღეშენნეს — 274rb)

**დაიმკჳდროს** (ზაბულონ **დაიმკჳდროს** კიდესა ზღჳსასა და მან განაგოს მენავებაჲ თჳსი მახლობელად სიდონსა — 89va)

არის ვნებითი გვარის კიდევ ერთი საინტერესო ფორმა, რომელიც კაუზატიური ფორმის ტრანსფორმს უნდა წარმოადგენდეს. ეს არის **შეაცთუნა**-საგან ნაწარმოები **შეიცთუნა:**

ამისთჳს უჩუენა გუელმან ნაყოფი იგი ცოდვისაჲ ბოროტი არა ვითარცა ბოროტი იგი ბუნებითი. უკუეთუ არა, ვერმცა **შეიცთუნა** კაცი იგი ბოროტითა მით გამოჩინებულითა... (36va).

7. ძეგლში დასტურდება **უწყვეტლის ხოლმეობითის** რამდენიმე ფორმა:

რომელნიმე უგუნურთანი **ჰნატრიდიან** და ჰსურინ მისთჳს, ხოლო რაჟამს მოკუდის, საწყალობელად **ჰხადოდიან** მას და გლახაკად სახელ-სდვიან მას (277rb).

შჯდი და ძმისა შენისათჳს ბოროტსა **იტყოდი...** (278va).

8. სხვა თავისებურებათაგან, რომლებიც თითო-ოროლა შემთხვევაში დასტურდება, აღსანიშნავია:

a) **შობს** ზმნის მეორე სერიის ფორმები, რომლებშიაც თავს იჩენს თემის ნიშანი: განხრწნად იქმნნეს და მაშინღა **შობეს** ნაშობნი (280ra);

მადლითა სულისაჲთა თჳთ ყო და სულად **შობა** ზეგარდამო ემბაზისაგან (270ra).

პირველი მაგალითი დამოწმებული აქვს ზ. სარჯველაძეს ნაშრომში „-ნ სუფიქსით გამოხატულ მრავლობით რიცხვში დასმული სახელის ზმნასთან შეუთანხმებლობის შემთხვევები ძველ ქართულში" (მაცნე, 1969, № 3, გვ. 229) და კომენტირებულიც.

b) **-ობ** თემის ნიშნის შეცვლა **-ებ**-ით:

**სადილებს** (256vb)

**მეფებდეს** (123vb)

c) **ქუხვიდეს** ფორმა:

აღდგენ განსაცდელად საქმეთა თჳსთაგან, რომელნი **ქუხვიდეს** ვითარცა ქსელსა დედაზარდლისასა (265ra).

**ქუხვიდეს** ნამყო უსრულია და აწმყოში ვარაუდობს ფორმებს **ქუხავს, ქუხვენ. ქუხ-** ძირს მხარს უჭერს დიალექტური **საგუხალი** და კანონზომიერი შესატყვისი **ჯიშ-** ძირი სვანურში. მაგრამ აწმყოში ჩვეულებრივია **ქსოვ-** ფუძე (**ქსოვენ-** ესაია 59,5J), სადაც **-ოვ** თემის ნიშანი არაა (ამ მხრივ ეს ფუძე გვერდით უდგას **თხოვ-, ცხოვ-** ფუძეებს). ამიტომ ნამყო უსრულში მოსალოდნელი იყო **ქსოვდეს.**

d) ძალიან საინტერესო ჩანს **-ავ** თემისნიშნიანი სტატიკური შინაარსის მქონე ზმნა **ჰხილავნ,** რომელსაც აქვს მნიშვნელობა „ჩანს", „გამოიყურება":

ვითარცა ძოწეული, ბნობის ფერ შავად **ჰხილავნ** თუალი იგი საფირონი (64vb).

ალატყდებინ ფერი მისი და სპეტაკის ფერადცა **ჰხილავნ** და მსგავსადცა ღჳნისა... (88 vb).

ეს ფორმა აგებულებითაც და შინაარსითაც სტატიკური ერთპირიანი ზმნისაა.

e) **ხუდომა** ზმნა აორისტში უკუმშველი ძირითაა წარმოდგენილი:

**ჰხუედა** წილი მკჳდრობისაჲ (76rb).

მახლობელად ზღუასა აჱას ტიბერიაჲსასა **ჰხუედა** სამკჳდრებელი ნეფთალემს (78vb).

**ჰხუედა** წილი გაალს მახლობელად რუბენისა, წიაღ იორდანესა მდინარესა (80ra)

**ჰხუედა** იერუსალჱმი ნაწილად მკჳდრობისა (97vb)

ბივრილ... **მიხუედა** განწესებითა მით საკჳრველად (91rb)

მას ნაწილი მკჳდრობისაჲ **ჰხუედა** (89va).

სრული გახმოვანება ხსენებული ზმნის აორისტის მე-3 პირში სამეცნიერო ლიტერატურაში კვალიფიცირებულია როგორც არქაიზმი და სიგრძის საფეხურის ანარეკლი ქართულში[114].

f) დადასტურებულია **ჰმტერავს** („ემტერება") საშუალო გვარის ფორმა (შდრ.: **ჰბრძავს)**

**და ჰმტერავს** ხესა მას ზედა (!) გუელი დიდი (119ra).

---

[114] თ. გამყრელიძე, გ. მაჭავარიანი, სონანტთა სისტემა და აბლაუტი ქართველურ ენებში, თბ., 1965, გვ. 256.

## **სინტაქსი**

1. **მსაზღვრელ-საზღვრულის შეუთანხმებლობა ბრუნვაში:**

უმრავლეს შემთხვევაში ასეთი შეუთანხმებლობა სახელობით ბრუნვაში დასტურდება, როცა ან მსაზღვრელი ან საზღვრული გაუფორმებელია:

**ტყუე ბაბილოვნისაჲ** (281rb)

**სიმდიდრე** ამის **სოფლისაჲ** (276vb)

**ძე კაცისაჲ** (266va)

**მარჯუენე შენი** (275ra)

პირმშოჲ **ძჱ ღმრთის** (129rb)

ცალკეულ შემთხვევებში დარღვევები სხვა ბრუნვებშიც გვაქვს:

ჴსნასა და რისხვასა, ჴსნასა და **სიწმიდესა ღირსთა** (sic), რისხვასა და **ტანჯვასა** უღირსთა და **შეურაცხისმყოფელთა** (sic) — 74va. უნდა იყოს: **ღირს-თა-სა, შეურაცხის-მყოფელთასა.**

2. **შეუთანხმებლობა რიცხვში სახელსა და ზმნას შორის.** ამ საკითხს ცალკე წერილიც მიეძღვნა, რომელიც ზემოთ ვახსენეთ, ამიტომ, მიუხედავად ასეთი შემთხვევების სიმრავლისა, რამდენიმე მაგალითით დავკმაყოფილდებით:

**შემუსრეს ბჭენი** ჯოჯოხეთისანი (274ra). უნდა: **შემუსრნეს**

**ვისწავეთ** ჩუენ მცნებანი (284rb). უნდა: **ვისწავენით.**

ესე წერილი აღმოიკითხედ უგუნურად **მბასრობელთა** და **დასცხერიდ** უგუნურად ბასრობისაგან მათისა (252ra). უნდა: **დასცხრედ.**

**დაბნელებულნი განანათლა** (75va). უნდა: **განანათლნა.**

...**რომელნი გუამცნო** მოსე (129ra). უნდა: **გუამცნნა.**

და თუ **იყვნენ** (ცოდვანი), ვითარცა ძოწით **ღებულნი**, ვითარცა მატყლი **განვასპეტაკო** (280rb) უნდა: **განვასპეტაკნე.**

3. **შეთანხმება რიცხვში ზმნისა სახელთან შინაარსის მიხედვით: მიუწოდეს** მას წმიდამან **კრებულმან** (253rb)

**ნათესავი** იგი ასერისი იყო მეცნიერ საქმისა და ქუეყანისა შრომასა და **განაძღებდეს** საჭმარსა ყოველთასა (86vb. **განაძღებდეს** აქ ნამყო უსრულია და არა I კავშირებითი!)

**ერმან ჰურიათამან**, რომელი-იგი ქუეყანასა მას ჰურიათასა იყო, **მოკლეს** სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ იესუ ქრისტე (117va)

**ერი,** რომელი სხდა ბნელსა, **იხილეს** ნათელი დიდი (128va). ეს მოვლენა წინა მოვლენის შებრუნებულია: თუ წინა შემთხვევაში **-ნ-**იან მრავლობითში დასმული სახელი ზმნას მხოლოობით რიცხვში იგუებდა, აქ მხოლოობითში დასმული (შინაარსობრივად კრებულის აღმნიშვნელი) სახელი ზმნას მრავლობითში ითავსებს. ასე რომ, ესეც შეუთანხმებლობის ერთ-ერთი გამოვლენაა.

4. **ზმნის შეთანხმება -ებ-იან მრავლობითში დასმულ სახელებთან** ჩვენს ძეგლში საკმაოდ იშვიათია. მაგალითები:

მაშინ **შეიწირნენ** საკურთხეველსა შენსა ზედა **ზუარაკებ** (281rb)

**გამოირჩიენით** და **განიყვენით გოდლები** მისი (275rb)

5. **მთავარი წინადადების განსასაზღვრი წევრის შეთანხმება ბრუნვაში მის განმსაზღვრელ უშუალოდ მომდევნო ნაცვალსახელთან.**

**ერი, რომელი** დამკვიდრებულ იყო ბნელსა, **იხილა** ნათელი დიდი (78va)

**ვიეთნიმე..., რომელნი** ვერ მიიწინიან ძალსა ფსალმუნისასა, **თქუეს** (257ra)

6. **სუბიექტი მოთხრობით ბრუნვაში გარდაუვალ ზმნასთან:** რაჟამს ლომ-**ჯინჭველმან გამოჴდის** (115ra).

...წყალსა ვერ **დაუდგნეს ვეშაპთა** ეშმაკთა (118rb)

რამეთუ ფინეეზცა, **ძემან ელიაზარისამან,** ძისა აჰრონისა მღდელისამან, **შევიდა...** (133ra)

7. **კითხვითი ნაწილაკი -მე:**

კითხვითი ნაწილაკი **-მე** ძველ ქართულში შემთხვევათა დიდ უმრავლე-სობაში **-ა** ნაწილაკთან გვხვდება. ცალკეც შეიძლება შეგვხვდეს[115], მაგრამ გაცილებით უფრო იშვიათად. მთელ ოთხთავში მისი ცალკე ხმარება რვა მაგალითით ამოიწურება, რის გამოც ეჭვი შეაქვთ მის ფუნქციაში. თ. უთურ-გაიძის აზრით, **-მე** ნაწილაკი ძველ ქართულში არ არის კითხვის მორფემა[116]. ამაზე თითქოს მიუთითებს მისი დისტრიბუცია. იგულისხმება **-მე**-ს ხმარება მაშინაც, როცა წინადადებაში კითხვითი სიტყვა გვაქვს. შესაძლოა, წარმო-შობით **-მე** მართლაც არ იყოს კითხვითი ნაწილაკი, **მაგრამ ძველ ქართულში მას ეს ფუნქციაც აკისრია.** როცა კითხვით სიტყვასთან ერთად გვხვდება, **-მე**-ს ფუნქციის ცვლა შეპირობებულია კონტექსტუალურად. **-მე** რომ კითხვითი არ იყოს, შეუძლებელი იქნებოდა ოთხთავის ზოგი ადგილის სწორი გაგება, როგორიცაა:

შემძლებელ **არიან-მე** ნაშობნი ქორწილისანი... მარხვად? (მრკ. 2,19 C)

**ეგების-მე** მუცელსა დედისა თჳსისასა მეორედ შესლვად და გამოშო-ბად? (ი. 3,4 C) და სხვა.

მარტო კითხვითი ინტონაცია არ გადმოსცემს ამ წინადადებებში კითხვითობას. ჩვენს ძეგლში დასტურდება ორი მაგალითი **-მე**-ს ცალკე გა-მოვლენისა კითხვითი ნაწილაკის ფუნქციით. ერთია ფორმა **გან-მე-უცდია:**

ვინ არს, რომელმან გულისხმა-ყო გონებაჲ თავისა თჳსისაჲ? აწ უკუე გუაუწყედ მრავლის-მეტყუელთა მათ, რომელნი მეცნიერებენ ბუნებასა მას ღმრთეებისასა და ჰგონებედ, ვითარმედ ამით მეცნიერ არიან, — აწ გულისხმა-უყოფიანა თავნი თჳსნი? **გან-მე-უცდია** გონებაჲ გონებათა თჳსთაჲ? (16ra).

მეორე მაგალითი: აწ სიტყუასა მას ნეტარისა ისაკისსა კურთხევისა **ხოლო-მე** ძალი აქუნ ანუ წინაჲსწარმეტყუელებისაჲცა? (145)

8. **სხვათა სიტყვის ნაწილაკი -ო.** ეს ნაწილაკი ხშირად გვხვდება ძეგლში. რამდენიმე მაგალითი:

ამისთჳს იტყჳს, არა არს პირსა მათსა **ჭეშმარიტებაჲო** (264vb).

იტყჳს, და ნუსადა განმაშორებ წყალობასა შენსა **ჩემგანო** (265vb)

ნეტარ არს **კაციო** (257va, 257vb)

რომელთამე თქუეს, ნაშობნი ქუეყანისანი ადამ და ევა **იყვნესო,** რამეთუ მიწისაგან **შეიქმნესო** ძენი კაცთანი, რომელნი მათგან **იყვნესო** (275va);

თჳთ იკითხავს წინაჲსწარმეტყუელი, თუ რაჲსათჳს **მეშინიანო** დღესა ბო-როტსაო (276ra).

შატბერდის კრებულის ენის სრული აღწერა არაერთ საინტერესო ფაქტს გამოავლენს, როგორც არქაულს, ისე ახლებურ წარმოებას. ამჟამად მხოლოდ ზოგადი მახასიათებლები იყო მოცემული.

**ბაქარ გიგინეიშვილი**

---

[115] ა. შ ა ნ ი ძ ე, ქართული გრამატიკის საფუძვლები, თბ., 1953, გვ. 628—629.

[116] თ. უ თ უ რ გ ა ი ძ ე, კითხვითი -ა და -მე ნაწილაკები ქართულში, იკე, XV, თბ., 1966, გვ. 226.

## თქუმული წმიდისა და ნეტარისა მამისა ჩუენისა გრიგოლი ნოსელ ეპისკოპოსისაჲ კაცისა შესაქმისათჳს, რომელი მიუწერა ძმასა თჳსსა პეტრეს ეპისკოპოსსა სებასტიელსა*

(1v) უკუეთუმცა ჯერ-იყო დიდებაჲ სათნოვების მომგებელთაჲ. პატივითა მონაგებთაჲთა, იპოვნესმცა ყოველნი სიქადულნი საფასეთანი უნდო, რაჟამსმცა შევატყუთ სათნოვებათა შენთა თქუმულისა მისებრ სოლომონ ბრძნისა, რამეთუ უზეშთაეს პატივისა მის საფასეთაჲსა არს მადლი იგი ღირსი, შენდა. და აწ მაწუევს ჩუენ დღესასწაული[1]. წმიდისა და დიდებულისა აღვსებისაჲ ჩუეულებისაებრ პირველისა მოწყალებასა მეგობრებაჲ შენი და ჩუენ წინა-უყოფთ დიდებულებასა შენსა, ჵ კაცო ღმრთისაო, ძღუენსა კნინსა და ვითარ-იგი შენდა ღირს-არს, ხოლო არა თუ უკნინესსა ძალისა ჩუენისა[სა][2]. და ესე ძღუენი თქუმულ არს ვითარცა სამოსელი შეურაცხი მოქსოვილი გონებისაგან გლახაკისა შრომითა. და მიზეზსა ამის თქუმულისასა ვჰგონებ თუ მრავალთა აგონონ, ვითარმედ სილაღით იქმნა ჩუენი ესე დაწყებაჲ, რომლისა-იგი არა ღირს-ვიყვენით და თანამდებ. ხოლო არავე შორს არს თანამდებებისაგან სამართლისა წმიდაჲ ბასილი — მამაჲ და მოძღუარი ყოველთაჲ — იგი ხოლო მარტოჲ გამოიკულევს დაბადებულთა შინა ღმრთისათა მართლად დაბადებული მსგავსად ღმრთისა ჭეშმარიტად, რომლისაჲ-იგი სული არს ვითარცა ხატი დამბადებელისა თჳსისაჲ. გამოაცხადა მცნებაჲ დაბადებულთა ღმრთისათაჲ დაფარულთაჲ და ყვნა იგინი გამოჩინებულ და გულისხმის-საყოფელ მათთჳს, რომელნი ეძიებდენ მას. ხოლო ჩუენ დავაკლებთ საკჳრველებათა (2r) მისა მიმართ, რომელი ზედა გუედების დიდებულებათაგან და საშინელებათა მისთა.

და ჯერ-გჳჩნდა თანამდებისაგან სამართლისა, რაჲთა განვასრულოთ ნეშტი იგი პირველისა მის გამოცხადებულისაჲ მოძღურისა მის ბრძნისაჲ შესაქმისათჳს კაცისა.

არა თუ დაკლებულად ვხედავთ თქუმულსა ამას მისსა, რომლითა-ესე მონაწილე ვექმნენით თქუმულითა ამით ჩუენითა. ნუ იყოფვინ ესე დიდებულისა მისთჳს პირისა, ვითარმცა შეურაცხ-იქმნა გინა ნაკლულევან თქუმულიითა ამით ჩუენითა. ხოლო რაჲთა არა ეგონოს ვისმე, ვითარმედ დიდებაჲ მოძღურისაჲ დაკლებულ არს მოწაფეთა შორის მისთა, და უკუეთუმცა ნანდჳლ თქუმული მისი ნაკლულევან იყო, რომელი-იგი თქუა შესაქმისათჳს ექუსთა მათ დღეთაჲსა და არავინმცა მოწაფეთა მისთაგანმან იღუაწა განსრულებაჲ ნეშტისაჲ მის, დაშთა გამოუჩინებელად მის მიერ, იყომცა ღონჱ და მიზეზი მოძღუარსა ზედა, ოდეს არა ყო მოწაფეთა შორის მისთა ძალი გულისხმის-ყოფად და გამოთქუმად.

---

[1] დღჱსასწაული. [2] ჩუენისასა Jer—44.

* ტექნიკური მიზეზების გამო გადატანის წესები ყველგან დაცული არ არის (რედ.).

და ამისთჳს თავს-ვიდვათ კადნიერად, რაჲთა განვასრულოთ დაშთომილი პირველისაჲ მის. და უკუეთუ იპოვოს რაჲმე თქუმულსა ამას ჩუენსა შინა, რომელი ღირდეს თქუმად, ვითარმედ ესე სწავლისაგან მისისა არს, უკუე არს იგი მტკიცჱ მისა. და უკუეთუ არს თქუმული ესე ჩუენი განზრახვათა მისთა წულილადთა, უკუე არს იგი უბრალო, რაჟამს არა იპოვა მოწაფეთა მისთა შორის ძალი მიწდომად. და (ჩუენ) ვიყვნეთ ბრალეულ (2v) და აღუვაროთ ნაკლულევანებაჲ ჩუენი მაბრალებელთა ჩუენთა, რაჟამს არა დაიტია გულმან ჩუენმან სიბრძნჱ იგი მოძღურისაჲ. და ჯერ-მიჩნდა, რომელი-ესე ვაზმენით თქუმულისა ამის ჩუენისაჲ არა თუ უნაკლულეს საკჳრველებათა მათ, რომელ არიან დაბადებულთა შორის, არამედ უზეშთაეს და უაღრეს ყოველთა მათ გულისხმის-საყოფელთა, რამეთუ არარაჲ არს არსთა შორის მსგავს ღმრთისა, ვითარ შესაქმჱ კაცისაჲ, და ამისთჳს უფროჲ[ს] ვიყვნეთ შენდობილ სიწმიდის მომპოვნებელთაგან, ვიდრე-ღა არა მსმენელთაგან. და უკუეთუ იპოვოს თქუმული ჩუენი დაკლებულ უფროჲს ჯერისა მის, რომელი თანა-გუაც, რამეთუ ჯერ-არს გამოძიებაჲ პირველისაჲ მის გარდასრულისაჲ და რომელი-ესე აწ ჰგიეს და რომელი-იგი მერმე ყოფად არს, რაჲთა არარაჲ დაშთეს გამოუძიებელად არსთა შორის, რომელსა ვაზმენით გამოკულევად და მითხრობად საქმენი დამტკიცებულნი კაცთა შორის, არამედ რომელი საგონებელ არს, ვითარმედ გარეშე[1] არს თქუმულსა ამას წიგნთასა, რომელსა-იგი ზედა დაებადა კაცი დასებასა, რომელ-ესე არა ჩანს მას შინა აწ.

ხოლო ჩუენ გამოვაცხადოთ წიგნთაგან და რომელი მოვიღოთ საუნჯისაგან გონებისა, რაჲთა შეერთოს თქუმული ესე ჩუენი ყოვლით კერძო შეწევნითა საღმრთოჲსა ძალისაჲთა, რომელმან-იგი მოსცის ძალი ცნობად და სასოვებაჲ მიწდომად მიუწდომელთა და მიუძღჳს მუნ, სადა არა არნ ღონჱ. და ჯერ-მიჩნდა, რაჲთა დავდვა თქუმულთა ამათ ჩუენთა განყოფაჲ სახეთაჲ, რაჲთა იცნობოს მათგან ძალი ყოველთა მათ დაწესებულთაჲ (3r) თითოეულად მწრაფლ.

Ⴀ: თ ა ვ ი ა: ბუნებისათჳს ქუეყანისა ერთ ნაწილად და გამოცხადებაჲ წულილადი, რომელნი დაებადნეს უწინარჱს კაცისა.

Ⴁ თ ა ვ ი ბ: რაჲსათჳს დაებადა კაცი უკუანაჲსკნელ ყოველთა დაბადებულთა.

Ⴂ: თ ა ვ ი გ: რამეთუ ბუნებაჲ კაცისაჲ უპატიოსნჱს არს ყოველთა შორის, რომელნი გამოჩნდეს დაბადებულთაგანნი.

Ⴃ: თ ა ვ ი დ: რამეთუ შემზადებაჲ [კაცისაჲ] მოასწავებს მთავრობასა ჴელმწიფებისასა ყოვლით კერძოვე.

Ⴄ: თ ა ვ ი ე: რამეთუ კაცი მსგავს არს მეუფებასა ღმრთეებისასა.

Ⴅ: თ ა ვ ი ვ: გამოძიებისათჳს, რომელნი შეარწყუმენ გონებასა ბუნებასა თანა და მას შინა არს და[ჴსნაჲ] თქუმათა[2] მწვალებელთაჲ.

Ⴆ: თ ა ვ ი ზ: რაჲსათჳს დაებადა კაცი შიშულად საჭურველთაგან მისთა და სამოსლისაგან ბუნებითისა.

Ⴡ: თ ა ვ ი ჱ: რაჲსათჳს შემზადებაჲ კაცისაჲ მართლ არს განმარტებულ და რამეთუ ჴელნი დაებადნეს საზრახვისათჳს და გამოძიებაჲ განყოფათათჳს სულთაჲსა.

---

[1] გარეშჱ. [2] თქუმათაჲ.

Ⴇ: თ ა ვ ი თ: რამეთუ გუამი კაცისაჲ დაებადა ჴურად საზრახავისათვს.

Ⴈ: თ ა ვ ი ი: რამეთუ გონებაჲ იქმს საქმეთა თვსთა საგრძნობელთაგან.

ႨႠ: თ ა ვ ი ია: რამეთუ ბუნებაჲ გონებისაჲ უხილავ არს.

ႨႡ: თ ა ვ ი იბ: გამოძიებაჲ საუნჯისათვს გონებისა და სიტყუაჲ ბუნებითი სიცილისათვს და ტირილისა.

ႨႢ: თ ა ვ ი იგ: ძილისათვს და ფქნარებისა და სიზმართათვს.

ႨႣ: თ ა ვ ი იდ: **რამეთუ გონებაჲ არა ერთკერძოსა** გუამისასა ჰგიეს და განყოფაჲ აღძრვათაჲ სულიერთა და ჴორციელთაჲ.

ႨႤ: თ ა ვ ი იე: სულისათვს ჭეშმარიტად სახელ-ედების სული მეტყუელი მართლად, ხოლო სხუანი იგი სახელ-დებულ არიან სულად ზიარებითა ხოლო სახელისაჲთა და რამეთუ ყოველი (3v) ძალი გონებისაჲ განფენილ არს ყოველსა შინა გუამსა თითოვეულსა ასოსა მსგავსად ძალისა მათისა.

ႨႥ: თ ა ვ ი ივ: გამოძიებისათვს, რომელი თქუა ღმერთმან: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“[1*]. და მას შინა არს ძიებაჲ იგი მსგავსებისათვს გინა ვითარ ჰგავს ვნებადი იგი, რომელსა არა თანა-აც ვნებაჲ, და მოკუდავი უკუდავსა მას, გინა ვითარ ეგების ყოფად მსგავსთა შორის ღმრთისათა მამალი და დედალი.

ႨႦ: თ ა ვ ი იზ: რაჲ მიუგოთ, რომელნი იკითხვიდენ განთესულობისათვს და შობიერებისა, უკუეთუ შემდგომად ცოდვისა იქმნა და უკუეთუმცა კაცსა არა ეცოდა, ვინაჲმცა იყვნეს სულნი?

ႨჁ: თ ა ვ ი იჱ: რამეთუ აღძრვაჲ პირუტყუებრი დამტკეცილი ჩუენ შორის არს მიზეზითა მახლობელობისა ჩუენისაჲთა მათა მიმართ.

ႨႧ: თ ა ვ ი ით: მათთვს, რომელნი-იგი იტყვან, ვითარმედ საშუებელნი იგი კეთილნი მერმისანი საჭმელთაგან და სასუმელთა ყოფად არიან, რამეთუ კაცი დასაბამსა ბრძანებულ-იქმნა, რაჲთა ცხოვნდებოდის ამათ ორთაგან.

Ⴉ: თ ა ვ ი კ: რაჲ არს ცხორებაჲ იგი, რომელ არს სამოთხესა შინა, და რაჲ არს ხჱ იგი, რომლისაგან დაეყენნეს.

ႩႠ: თ ა ვ ი კა: რამეთუ დაჯერებაჲ აღდგომისაჲ მოსალოდებელ არს განმრავლებითა სახეთაჲთა[1] შემდგომითი შემდგომად უფროჲს თქუმულისა მის წიგნთაჲსა.

ႩႡ: თ ა ვ ი კბ: მათთვს, რომელნი იკითხვიდენ: უკუეთუ აღდგომაჲ კეთილ არს და ტკბილ, რაჲსათვს არა აწვე იქმნა, არამედ მოვლით მრავალთა ჟამთა შემდგომად?

ႩႢ: თ ა ვ ი კგ: მათთვს, რომელნი აღიარებენ დაწყებასა სოფლისასა უნებლიაჲთცა, თანა-აც აღსაარებად აღსასრულიცა მისი.

ႩႣ: თ ა ვ ი კდ: სიტყვს-გებაჲ მათა მიმართ, რომელნი იტყვან, ვითარმედ: ნივთი (4r) დაუსაბამოჲ არს ღმრთისა თანა.

ႩႤ: თ ა ვ ი კე: ვითარ შეიწყნარონ უვარის-მყოფელთა შჯულისათვს თქუმული წიგნთაჲ აღდგომისათვს.

ႩႥ: თ ა ვ ი კვ: რამეთუ აღდგომაჲ არა თუ თანა-მდებ არს.

---

[1] სახელთაჲთა.

[1*] შეს. 1, 26.

**ႩႦ**: თ ა ვ ი კზ: რამეთუ ეგების, რაჲთა კუალად ეგნენ გუამნი[1] კაცთანი ოთხთა მათგან ნივთთა ქუეყანისათა შემდგომად დაჴსნისა მათისა და განიყვნენ[2] ერთსახენი თითოვეულად ნაწილად ყოველთაგან.

**ႩჁ**: თ ა ვ ი კჱ: მათთჳს, რომელნი იტყჳან, ვითარმედ სულნი დაებადნეს უწინარჱს ჴორცთა, გინა თუ ჴორცნი უწინარჱს სულთა. დაჴსნაჲ სიტყჳსა მათისაჲ, რომელნი დაამტკიცებენ, ვითარმედ სულნი დაადგრენ მრავალთა შინა გუამთა.

**ႩႧ**: თ ა ვ ი კთ: გამოძიებაჲ, რომელი მოასწავებს, ვითარმედ სულისა და ჴორცთა[3] ა[რ]სებაჲ შეერთებულ არს.

**Ⴊ**: თ ა ვ ი ლ: სიტყუაჲ მკურნალთაგან, რომელი მოასწავებს ასოთა გუ-ამთა კაცთასა დაბადებასა შინა მათსა და არს იგი სიტყუაჲ მწრავ-ლი.

## [თ ა ვ ი] Ⴀ

### ᲗᲥᲣᲐ ᲞᲘᲠᲕᲔᲚᲡᲐ ᲗᲐᲕᲡᲐ ᲑᲣᲜᲔᲑᲘᲡᲐᲗᲕᲡ ᲥᲣᲔᲧᲐᲜᲘᲡᲐ ᲔᲠᲗ ᲜᲐᲬᲘᲚᲐᲓ ᲓᲐ ᲒᲐ-ᲛᲝᲪᲮᲐᲓᲔᲑᲐᲲ ᲬᲣᲚᲘᲚᲐᲓ, ᲠᲝᲛᲔᲚᲜᲘ ᲓᲐᲔᲑᲐᲓᲜᲔᲡ ᲣᲬᲘᲜᲐᲠᲱ[Ს] ᲙᲐᲪᲘᲡᲐ

თქუა წიგნმან: „ესე არს წიგნი შესაქმისა ცისა და ქუეყანისაჲ“[1*], რა-მეთუ განსრულდეს ყოველნი ხილულნი და წარვიდა თითოვეული არსთაგანი თჳსა ადგილად და განიყო. და მერმე[4] შეიცვა ყოველივე გუამმან ცისამან და იქმნნეს გუამნი იგი მყარტენი და ზრქელნი, ესე იგი არს ქუეყანაჲ და წყა-ლი საშოვალსა მას სამყაროსა შემტკიცებულ ურთიერთას. და იყო სიმტკი-ცჱ და სიმაგრე მათი — სიბრძნჱ ღმრთეებისაჲ და ძალი ბუნებასა შინა ყო-ველთასა განსაგებელად ყოველთა. და ესე ძრვითა და წყნარებითა ღონის-ძიებულ იქმნა (4v) არსად მოყვანებულ დაუბადებელთა დასაშთომელად და-ბადებულთათჳს, რომელნი შეიქმნნეს ბუნებისა მისგან ზრქელისა, რომელი არა შეიძრვის, არამედ არს იგი ურმის თუალი, ესე იგი არს ძრვაჲ ცისაჲ მალიადი და მავლინებელი მრგულად და დამმარხველი ურთიერთას, შემა-გრებული ძალითა სიმტკიცისაჲთა, რომელსა ზედა იქცევის ძრვითა მალია-დითა და არს იგი ქუეყანაჲ. ხოლო სამყაროჲ ცისაჲ, რომელი არა დადგების, არცა დაეწყნარების დგომით, რომელი არა შეიძრვის დაცემად მარადის. და ძრვაჲ დაცემისაჲ ზედა-აც და ზარი იგი საქმისა მათისაჲ, რომელნი-ესე სა-ჩინონი არიან, სწორად არს. ბუნებასა მათსა ვიტყჳ და საცემელსა. და ძრვაჲ იგი, რომელი არა[5] დადგების, ხოლო ქუეყანაჲ არა შეიძრვის სიმტკიცისაგან თჳსისა და ცაჲ არა დაეწყნარების ძრვისაგან თჳსისა.

და ესენი დაებადნეს დასაბამსა სიბრძნითა შემოქმედისა მათისაჲთა და განაზოგნა ყოველნი ბუნებანი, რომელნი შეიცვალებიან და გარდაიქცევიან. და იყო, ვითარ ვჰგონებ, შემკულებაჲ სიტყჳსაჲ, რომელი-იგი თქუა მოსე[6] წინაჲსწარმეტყუელმან, ვითარმედ: „დასაბამად ქმნა ღმერთმან ცაჲ და ქუ-ეყანაჲ[2*], რამეთუ ყოველნი საჩინონი და ხილულნი დაბადებულთაგან იყვ-ნეს ძრვითა და წყნარებითა.

[1] გუამნი] გზანი Jer. 44. [2] განიყვანნენ. [3] ჴორცთაჲ. [4] მერმჱ. [5] არაჲ. [6] მოსჱ.
[1*] შეს. 2, 4. [2*] შეს. 1, 1.

ხოლო რაჟამს იქმნნეს ცაჲ და ქუეყანაჲ არა ერთ საქმითა, არამედ წინა-ალმდგომ ურთიერთას, მრავალ იყვნეს დაბადებულნი იგი შორის მათსა შე-ერთებულ და შეძერწულ და შემაგრებულ ურთიერთას და მით შეიერთნეს კიდენი იგი საჩინოთანი, ესე იგი არს ცაჲ და ქუეყანაჲ. და რამეთუ ჰაერი ჰგავს სინაზუქესა (5r) ცეცხლისასა, მარადის მოძრავსა, რამეთუ ბუნებაჲ ჰა-ერისაჲ ნაზოქ არს, მსგავს არს ძრვისა მის ცეცხლისა და არა ჩას ზრქელად, არამედ ვითარცა განმასაზღვრებელი და განმყოფელი ჰგიეს შორის საჩინო-თა მათ. და ესრევე სახედ იქმნა ბუნებაჲ იგი ნოტიაჲ, ესე იგი არს წყალი შეერთებულ ორითა მით ბუნებითა წინააღმდგომელითა. ხოლო სიმძიმისა და ზრქელობისა მათისათჳს ვამსგავსებ ბუნებასა ქუეყანისასა ფრიად და სინო-ტიისა და დინებისა მათისათჳს ვამსგავსებ ბუნებასა ჰაერისასა მოძრაობასა. და ამისთჳს ჰპოვნე ორნი იგი ბუნებანი განშოვრებულნი შეძერწულ საშუ-ვალსა მას მათსა. არამედ ჭეშმარიტი სიტყუაჲ მიწდომილი ესე არს, რამეთუ ბუნებაჲ წინააღმდგომთაჲ შერეულ არს მართლ ურთიერთას, რაჲთა იყოს დაბადებულთაგანი ყოველივე მიდევნებულ ერთი ერთისა და შეერთოს დაბადებული ბუნებასა თჳსსა, დაღაცათუ თითოვეულებაჲ მათი წინააღმდგომ არს. და რამეთუ ძრვაჲ არა იცნობების მიცვალებითა წრაფისაჲთა ხოლო, არამედ შეემთხუევის გარდაქცევაჲ და შეცვალებაჲ და კუალად ფუფუნე-ბაჲ უძრავი, რაჟამს იყოს არა შემწყნარებელ ძრვისა გარდაქცევისასა. შეც-ვალა სიბრძნემან ღმრთისამან თითოვეულებაჲ ორთაჲ მათ, და იქმნა მოძრავი არა გარდამაქცეველ და უძრავი—შემცვალებელ. და მისთჳს განიგო ესე, რაჲ-თა არა იყოს თითოვეულებაჲ ღმრთეებისაჲ, რომელი შორვ არს შეცვალები-საგან და გარდაქცევისა დაბადებულთაგანსა რასმე შინა, და საგონებელ იყოს და (5v) ბადებული დამბადებლად, რამეთუ რომელი გარდაიქცევის და შეიც-ვალების, არა არს ღმერთ. და ამისთჳს ქუეყანაჲ უძრავი არს და გარდაიქცე-ვის, ხოლო ცაჲ არცა გარდაიქცევის და არცა უძრავ. და ამის ჯერისათჳს შე-ცვალა ძლიერებამან ღმრთეებისამან თითოვეულებაჲ ორთაჲ მათ: უძრავი შემცვალებელად და მოძრავი უცვალებელად[1], რაჲთა შეაერთნეს ურთიერთას და განაშოვროს მათგან საგონებელობაჲ ღმრთეებისაჲ, რამეთუ ღმერთი გარე-შე[2] არს ორთა ამათგან საქმეთა — შეცვალებისაგან და უძრაობისა. და მას ჟა-მსა იქმნა ყოველივე სრულებასა და საზომსა თჳსსა, ვითარ-იგი თქუა წიგნმან, რამეთუ იტყჳს: „აღესრულნეს ცაჲ და ქუეყანაჲ"[1*]. და შეიმკვნეს ყოველნივე შუენიერებითა მისითა: ცაჲ — მბრწყინვალებითა მნათობთაჲთა, ხოლო ზღუაჲ და ჰაერი — ცხოველთა მათგან, რომელნი იქცევიან მას შინა, და ქუეყანაჲ — მცენარეთაგან და ფერად-ფერადთაგან ნერ[გ]თა და ყოველთა მათგან, რომელ-ნი იშვებიან ქუეყანისაგან და მყის განძლიერდის ნებითა ღმრთისაჲთა. და იქმნა ქუეყანაჲ სავსე[3] ყუავილთაგან შუენიერთა, რომელნი გამოკჳრტვიედ პირველ ნაყოფისა. და რაჟამს აღმოჴდის ქუეყანით, აღერდის და მოისწრაფინ სრულებად. და არნ ყოველი დაბადებული მხიარულ ბრძანებითა ღმრთისაჲთა, რაჟამს აღორძნდის ყოველივე ნერგი და მცენარჱ და ყოველნი, რომელნი ძოვედ ფერად-ფერადებითა მათითა, რომელნი მიისწრაფიედ კლდეთა და ნაპ-რალთა, და ყოველნი, რომელნი არიან მფრინველნი მჳმობარნი და მტრიო-

---

[1] უმცვალებელად. [2] გარეშჱ. [3] სავსჱ.

[1*] შეს. 2, 1.

ბალნი, რომელნი მიისწრაფიედ მაღნართა და ოლოვანთა (6r). და კუალად ხილვაჲ ზღჳსაჲ, რაჟამს დაემთხჳის ყუდროდ და დაწყნარებულად შემდგომად აღძრვისა მისისა და შეკრებულად საძირკუველსა თჳსსა მოცვულ და მოზღუდვილ მქჳშათა მათგან ბრძანებითა ღმრთისაჲთა და კუალად ძრვაჲ იგი ნაღელავთაჲ მათ მარილოვანთაჲ ყუდროდ, რომელი მსგავს არნ შუენიერებასა ყოველთასა, რომელნი ირყევიედ ნიავითა მით ჰამოჲთა და არა მავნებელითა და დაიკეცებინ იგი ზურგსა ზედა წყლისასა ყუდროდ, და ყოველნი სიმდიდრენი დაბადებულთანი იქმნნეს განმზადებულ ჴმელთა ზედა და ზღუათა და არა იყო ჯერერთ მფლობელი იგი ამათი გამოჩინებულ.

## თავი მე-Ⴂ

### ႣႠ ႧႵႳႠ ႫႤႭႰႨႱႠ ႧႠႥႨႱႠႧႣႱ: ႰႠႢႱႠႧႣႱ ႣႠႤႡႠႣႠ ႩႠႺႨ ႳႩႳႠႬႠႢႱႩႬႤႪ ႷႭႥႤႪႧႠ [ႣႠႡႠႣႤႡႳႪႧႠ]?

არღა იყო ჯერერთ დაბადებული ესე და პატიოსანი, კაცსა ვიტყჳ, პოვნილ შუენიერებასა შინა არსთასა, რამეთუ არა ჯერ-იყო, რაჲთა გამოჩნდეს მთავარი უწინარჱს სამთავროჲსა მისისა. არამედ ჯერ-იყო ჭეშმარიტად, რაჲთა განიმზადოს სამეუფოჲ პირველ და მაშინ-ღა გამოჩნდეს მეფჱ.

და ვითარ განმზადა დამბადებელმან ყოველთამან საუნჯჱ სამეუფოჲ და არს ესე ქუეყანაჲ, ზღუაჲ და ხერთვისნი და ესე ცაჲ, რომელი არს მაგრილობელ მათ ზედა. დაიუნჯა საუნჯესა ამას ყოველი სიმდიდრჱ, ესე იგი არს სიმდიდრჱ ყოველთა დაბადებულთაჲ, მცენარეთაჲ და ნერგთაჲ და ცხოველთაჲ და ყოველნი ესე სულ და საშუმინველ. და უკუეთუ გინდეს აღრაცხად სიმდიდრჱ (6v) ბუნებათაჲ და რომელი მათგან განშუენდების წინაშე თუალთა კაცთასა, მსგავსებაჲ ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ და ესე ქვანი პატიოსანნი და მბრწყინვალენი, რომელნი საკჳრველად ჩანედ წინაშე კაცთა, რამეთუ ესე ყოვლითურთ დაიუნჯნეს კაცისათჳს უბესა შინა ქუეყანისასა, ვითარცა საგანძურნი მეფეთანი. და ამისა შემდგომად გამოაჩინა სოფელსა შინა, რაჲთა იყოს მხედველ საკჳრველებათა მათ, რომელნი არიან მათ შინა, და იყოს კეთილთა მათ ზედა უფალ, რაჲთა გულისხმა-ყოს მოცემული იგი მისი, რომლითა იშუებდეს და ცნას ძალი შემოქმედისა თჳსისაჲ, რომელი მიუთხრობელ არს ხილულთა მათგან და შუენიერებათა დაბადებულთა და დიდებულთა. და ამისთჳს შეიყვანა კაცი სოფლად უკუანაჲსკნელ დაბადებულთა, არა თუ შეურაცხებისა მისისათჳს უკუანა მოაქცია, არამედ, რაჲთა იყოს მეფჱ დაბადებითგანვე მისით, ვითარცა-იგი ვის ჰნებავნ სერისა ყოფაჲ, თანა-აც მას, რაჲთა განჰმზადოს პირველად, რაჲ-იგი უჴმს საჭმლად და მაშინღა მიუწოდოს ჩინებულთა მათ. და კუალად, რაჲთა შეამკოს სახლი თჳსი და ტაბლაჲ ჯეროვნად, და მაშინღა შეიყვანნეს სტუმარნი ჭამად პურისა თჳსისა.

და ამით ესევითარითა სახითა ყო მზრდელმან მან ბუნებისა ჩუენისამან მდიდარმან და მეუფემან, რაჟამს შეამკო დაბადებული ყოვლითა შუენიერებითა და განჰმზადა საყოფელი ესე დიდებული და პატიოსანი, მაშინღა შემოიყვანა კაცი და მისცა მას საქმედ მონაგები რჩეული, პოვნილი და მომზადებული. და ამისთჳს (7r) ყო მას შინა მიზეზი ცხორებისაჲ მრჩობლად და შე-

ჰრია საღმრთოჲ იგი ქუეყანისასა მას, რაჲთა იწოდოს და სახელ-ედვას ორთავე მათ: ერთი იგი ღმრთისა ბუნებითა გონებისაჲთა, ხოლო მეორჱ იგი კეთილთა ქუეყანისათაგან შუებად[1] საგრძნობელითა ჴორციელითა.

## თავი Ⴂ

### და თქუა მესამისა თავისათჳს, რამეთუ: ბუნებაჲ კაცისაჲ უპატიოსნეს არს ყოველთა შორის, რომელნი გამოჩნდეს დაბადებულთაგან

ჯერ-არს, რაჲთა არა დაუტევოთ ესეცა გამოუძიებელად, რამეთუ დაბადებაჲ ამის ქუეყანისაჲ დიდებულისაჲ იქმნა ოთხთა ამათგან ნივთთა მწრაფლ. და არსებად მოვიდა ძალითა ღმრთისაჲთა და აღემართა ბრძანებითა ღმრთისაჲთა მეყსეულად.

ხოლო შესაქმესა კაცისასა განზრახვაჲ წინა-უსწრობს, ვითარ გამოისახოს შექმნული და ვითარ იყოს სახითა შემოქმედისაგან და ვითარ ეგების ყოფად და რასა მიამსგავსოს და რაჲ იქმნეს და რაჲ იყოს საქმჱ მისი და ოდეს დაებადოს და რასა ზედა მთავრობდეს. უსწრო სახემან ამას ყოველსა შინა, ვიდრემდის მთავრობაჲ მისი იქმნა უწინარეს დაბადებისა მისისა და ვიდრე ყოფადმდე[2] მისა მოიგო მთავრობაჲ, ვითარცა თქუა წიგნმან: „და თქუა ღმერთმან: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა. და მთავრობდეს თევზთა ზედა ზღჳსათა და მჴეცთა ქუეყანისათა და მფრინველთა ცისათა და პირუტყუთა და ყოველსა ქუეყანასა“[1*].

ჵ საკჳრველებაჲ, რამეთუ რაჟამს მზჱ დაებადებოდა, არა უსწრო განზრახვამან და არცა ქუეყანისა და ცისამან. და ყოველნი, რომელნი არიან დაბადებულნი სიტყჳთა (7v) მისითა, დაებადებოდეს გამოუსახველად ვინაჲთ გინა ვითარ. და ესრჱთვე ყოველნი არსნი, რომელთაგან არს ჰაერი და არმური და ვარსკულავნი, ზღუაჲ და ქუეყანაჲ და ცხოველნი და მცენარენი — ყოველნი ესე შეიქმნნეს სიტყჳთა ღმრთისაჲთა. ხოლო შესაქმჱ კაცისაჲ მარტოდ ოდენ დამტკიცებით შექმნა დამბადებელმან ყოველთამან, ვიდრემდის განუმზადა მას ნივთი დასამტკიცებელად მისა. და მიამსგავსა იგი ძირსა მას შუენიერსა და უსწრო შემოკლებითა, რომელი მისა შეიქმნა, რაჲთა დაჰბადოს ბუნებაჲ, მიმსგავსებული საქმესა თჳსსა, რომლისათჳს დაებადა.

## თავი Ⴃ

### და თქუა მეოთხისა თავისათჳს, რამეთუ: შემზადებაჲ კაცისაჲ მოასწავებს მთავრობასა ჴელმწიფებისასა ყოვლით კერძოვე

და ვითარცა-იგი შექმნიან ხუროთა ჭურჭერი მსგავსად საჴმარებისა მათისა და განიჭედის სიბრძნით, ესრეთვე შემოქმედმან ბუნებისა ჩუენისამან, დამბადებელმან ბრძენმან დაჰბადა, ვითარცა ჭურჭერი სამეუფოჲ სათნოვებითა სულისაჲთა და შემკობილებითა გუამისაჲთა, რაჲთა ეგებოდის ყოფად

[1] ქუეყანისათაგან შუებად] ქუეყანისათა განშურებად. [2] ყოფადმდჱ.

[1*] შეს. 1, 26.

ჭურჭრად სამეუფოდ. ხოლო სული მოასწავებს სახელითა თჳსითა სიმაღლესა თჳსსა, რაჲამს არს იგი განშორვებულ მორჩილებისაგან და მარტო-ქმნულ განზრახვითა თჳსითა და არა იძულებასა ქუეშე[1], არამედ მიმავალ ნებითა თჳსითა განგებათა თჳსთა.

და ესე სათნოვებანი არა არიან გარნა მეფისა პატიოსნისანი. და ამას თანა მსგავს არს იგი ბუნებასა მძლესა ყოვლისასა. და ესე მოასწავებს, ვითარმედ არს ბუნებაჲ სამეუფოჲ (8r) და ვითარცა-იგი მხატვართა მიამსგავსიან გამოწერით ხატთა მეფეთასა სახითა და შემკულებითა მათითა, და უწოდით ხატსა მას მეფე[2], ესრჱთვე — ბუნებაჲ კაცისაჲ, რამეთუ შექმნა იგი მთავრად სხუათა მათ ცხოველთა ზედა მსგავსად მეუფისა ყოველთაჲსა. ეწოდა მას სახელი მეფე[2] არა თუ ამისთჳს, რამეთუ ჰმოსიეს მას შემკულებაჲ მეფეთაჲ, გჳრგჳნი გინა სხუაჲ რაჲმე ესევითარი და მითმცა მოესწავა მეფობაჲ მისი, არამედ რამეთუ ჰმოსიეს მას სათნოვებაჲ, რომელი მოასწავებს მეფობასა მას ჭეშმარიტსა უფროჲს ყოველთა სამოსელთა, შემკული გჳრგჳნითა სიმართლისაჲთა, რომელი უფროჲსღა ჴერ-არს, რაჲთა მიეთხრას შუენიე[რე]ბასა შინა ძირსა მას, რომელსა-იგი მიემსგავსა.

## თავი Ⴄ

**და თქუა მეხუთისა თავისათჳს, რამეთუ: კაცი მსგავს არს მეუფებასა[3] ღმრთეებისასა**

ხოლო შუენიერებაჲ საღმრთოჲ არა გამოხატულ არს შუენიერებითა ფერთაჲთა, არამედ უზეშთაესითა წესითა, რომელი მიუთხრობელ არს გულისხმის-ყოფად. და ვითარ-იგი მხატვართა ღონის-ძიებაჲ ყვიან ფერითა მრავლითა წამალთაგან თითოსახეთა და შეზავიან ყოველივე იგი მსგავსად ჴერისა მის, რაჲთამცა მიამსგავსეს შუენიერებასა მას ძირისასა ზედა-მიწევნით, და ესრჱთვე გულისხმა-ყავ დამბადებელისაჲ, რამეთუ შეამკო ბუნებაჲ კაცობრივი სათნოვებითა მრავლითა მსგავსად ფერთა შუენიერთა და აჩუენა ჩუენ შორის მსგავსად ძალისა თჳსისა შემკულებაჲ ყოვლითა, რომლითა იცნობების ცხორებაჲ იგი ჭეშმარიტი, არა წითლითა (8v) მბრწყინვალითა გინა სხჳთა წამლითა, რომელი თანა-შეზავიან მას შუენიერებისათჳს ხატისა და არცა შავითა, რომლითა გამოსახნიან წარბნი და თუალნი სხუათა მათ ფერთა თანა საშუე[ნე]ბელად[4] ხატისა, ვითარ-იგი ღონის-ძიებით ყვიან მხატვართა, არამედ ნაცვალად ამათსა უბიწოვებაჲ და სიწმიდჱ და სიწრფოვებაჲ და განშორვებაჲ ყოვლისაგან ბოროტისა. და ესევითარითა სახითა, რომლითა ემსგავსების კაცი დამბადებელსა თჳსსა, და ამით ფერითა შეამკო დამბადებელმან ხატი თჳსი, ესე იგი არს ბუნებაჲ ჩუენი. და უკუეთუ შენ მოაწიო გონებაჲ მიხედვად სხუათა მათ არსთათჳს, რომელ იცნობების მით შუენიერებაჲ ღმრთისაჲ, უკუე ჰპოვო მსგავსებაჲ ბუნებასა ჩუენსა შინა.

ღმრთეებაჲ არს გონებაჲ და სიტყუაჲ, რამეთუ „დასაბამითგან იყო სიტყუაჲ[1*]". და რომელნი-იგი არიან რიცხუსა პავლჱს მოციქულისასა, „აქუს მათ გონებაჲ ქრისტჱსი"[2*], რომელი-იგი ზრახავს მათ შორის. და კაცი არა

---

[1] ქუეშჱ. [2] მეფჱ. [3] მეუფჱბასა. [4] საშუჱნებელად Jer—44.

[1*] ი. 1. 1. [2*] I კორ. 2, 16.

შორს არს ამათგან. რამეთუ იხილვების შენ თანა სიტყუაჲ და სიბრძნჱ, მსგავსად სიტყჳსა მის ჭეშმარიტისა, და გონებაჲ. და რამეთუ ითქუმის კუალად, ვითარმედ ღმერთი სიყუარული არს და თუალი სიყუარულისაჲ, ვითარ-იგი თქუა იოვანე მახარებელმან, ვითარმედ: „სიყუარული ღმრთისაგან არს და ღმერთი სიყუარული არს“. და ესე სახჱ ყო ჩუენთჳს დამბადებელმან ბუნებისამან და თქუა: „ამით უწყოდიან ყოველთა, ვითარმედ ჩემნი მოწაფენი ხართ, უკუეთუ თქუენ იყუარებოდით ურთიერთას“[1*]. და ოდეს ვერ დაემთხჳოს ესე სახჱ, უკუე შეცვა(9r)ლებულ არს მსგავსებაჲ კუალად. და რამეთუ ღმერთი ჰხედავს ყოველსავე და ესმის ყოველი ესე და გამოეძიებს ყოველსავე და შენცა კუალად გაქუს კეთილად ხილვაჲ და სმენაჲ და სიბრძნჱ ცხოველი, რომლითა გამოეძიებ ყოველსავე.

### თავი Ⴔ

### და თქუა მეექუსისა თავისათჳს, გამოძიებისათჳს, რომელნი შეარწყუმენ გონებასა ბუნებასა თანა და მას შინა არს თქუმულთა მწვალებელთა[ჲსა] დაჴსნაჲ[1]

და ნუ ვინ ჰგონებნ, ვითარმედ ვიტყჳ მე, ვითარმცა ღმერთი მიიღებდა ცნობასა არსთასა ძალითა მრავლითა და ესე ვერ ეგების თქუმად განმარტებასა შინა ღმრთისასა მრავალი ძალი მოქმედი ყოფად. და არცაღა კუალად ჩუენ თანა არს ძალი მრავალი თითოსახჱ, რომლითამცა ვიგრძნობდით რასავე. დაღათუ მრავლითა საგრძნობელითა გულისხმა-ვჰყოფთ. ხოლო ძალი[2] ერთ არს. გონებასა ვიტყჳ, დანერგულსა ჩუენ შორის, რომელი იქცევის ყოველთა შორის საგრძნობელთა. დაღაცათუ ბუნებასა აქუს მრავალი საგრძნობელი, ხოლო მაქმნეველი და განმზოგებელი მათი ერთი არს სიმრავლისა თანა ყოფადთასა და არა შეიცვალის ბუნებაჲ.

აწ უკუე ვითარ ვინ უგულისხმო-იქმნების და იტყჳს, ვითარმედ ღმერთი მრავალთა საქმეთა მისთათჳს განიყოფვის, ძალად მრავლად არს იგი დამბადებელ თუალთა, ვითარცა თქუა წინაჲსწარმეტყუელმან, და დამნერგველ ყურთა. და ითქუა ესე ჩუეულებისა მისთჳს ბუნებათა კაცთაჲსა ძალისა მისგან მცნობელისა და თქუა: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“[2*]. და ვიტყჳთ, ვითარმედ: სადა არიან მწვალებელნი იგი, რომელნი უვარ-ჰყოფენ სიტყჳსმსგავსებასა? რასა უკუე იტყჳან ამას ჴმასა თანა და ვითარ განმართლდეს სიტყჳსგებაჲ მათი, (9v) რომლისათჳს ითქუა და იტყჳან: ვითარ-მე უკუე ეგების ხატი ერთი მსგავსებად პირთა განწვალებულთა? და უკუეთუ ძჱ არა ჰგავს მამასა, უკუე ვითარ-მე იქმს ხატსა ერთსა ბუნებათათჳს განწვალებულთა? რამეთუ რომელმან-იგი თქუა: „ვქმნეთ ხატად ჩუენდა“, თქუა სიმრავლითა სამებისაჲთა და არა აჳსენა ხატებაჲ ერთითა ხოლო. უკუეთუ ძირნი არა ჰგვანან ერთმანერთსა, ვერ უკუე ეგების ხატი მათი ერთ-ყოფად. და უკუეთუ ბუნებანი იგი განწვალებულნი არიან და ხატნიცა უკუე განწვალებულნი არიან, და დაჰბადოს ყოვლისა ბუნებისათჳს ხატი მსგავსი თითოვეულისა მათისაჲ, არამედ

---

[1] დჴ˜სნ. [2] ძლიერ (ძალი Jer—44).

[1*] ი. 13,35. [2*] შეს. 1, 26.

ოდეს ხატი ერთ არს და ძირი არა ერთ და რომელი არს სულელი და განშორვებული გონებისაგან თჳსისა, უგუნურ იქმნის, ვითარმცა მიემსგავსა იგი ერთსა, რამეთუ იგი[ნი] მსგავს არიან ურთიერთას? და ნუუკუე განქარვებისათჳს ამის ბოროტისა კაცთა ცხორებისათჳს ითქუა სიტყუაჲ ესე, ვითარმედ: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“?

## თავი Ⴆ

### და თქუა მეშჳდისა თავისათჳს, რაჲსათჳს დაებადა კაცი შიშულად საჭურველთაგან მისთა და სამოსლისაგან ბუნებითისა

რასა უკუ[ე] მოასწავებს შემზადებაჲ კაცისაჲ მართლ-დგომითა და ვითარ არა იქმნა ჩუენ შორის ძალი ცხოველი ბუნებითი? არამედ შემოიყვანა კაცი ამას სოფელსა ცალიერი საჭურველთაგან ბუნებითთა, უმოსელად, და უფროჲსღა გლახაკად და უქონოდ ყოველთაგან საჴმართა ცხორებისა მისისათა. და ჭეშმარიტად ჩას იგი სა (10r) წყალობელად უფროჲსღა და არა თუ საქებელ, რამეთუ არა აღჭურვილ არს აღმოცენებითა რქათაჲთა და არცა ფრჩხილთაჲთა და არცა ტერფთაჲთა და ჭლაკთაჲთა და არცა შუვათაჲთა. და არა აქუს ბუნებასა მისსა შინა ყოლადვე არარაჲ, რომლითამცა იყენა მით მავნებელი მისი, ვითარ-იგი მრავალთა ცხოველთა აქუს შემთხუევასა მავნებელისა მათისასა. და არცა დაბურვილ არს გუამი მისი სამოსლითა თმისაჲთა, რამეთუ ჯერ-იყო, რაჲთა იყოს მთავარი იგი მოზღუდვილ და აღჭურვილ ბუნებასა შინა თჳსსა, რაჲთა არა უჴმდეს განრინებისათჳს [და][1] დაბურვისათჳს ჴორცთა თჳსთაჲსა გარეშჱთა რაჲთმე.

და აწ ესერა ვხედავთ ლომსა და ეშუსა, ავაზსა და ვეფხსა და სხუათაცა ცხოველთა, რამეთუ აქუს ბუნებასა შინა თჳსსა საჴმარი განრინებისათჳს თჳსისა ძალითა მით, რომელ არს მათ შინა; ვითარცა კუროსა რქანი და ყურგდელსა სიმალჱ და ქურციკსა ხლდომაჲ და ბრწყინვალებაჲ თუალთაჲ და სხუათა კუალად სივრცჱ გუამთაჲ და მფრინველთა ნაგრტენი და ფუტკარსა საწერტელი. და ყოველთა თანა იპოვების საჴმარი რაჲმე დაღაცათუ ერთი რაჲმე განსარინებელად თჳსად. ხოლო კაცი ოდენ მარტოჲ ამათ ყოველთა შორის დაკლებულ არს, რამეთუ სიმალესა თანა არს გჳან და უმცირჱს გუამითა*... [Jer. 44. 63r: დიდთა მათ შორის გუამოვანთა და უნაკლულევანეს შორის აღჭურვილთა.

აწ უკუე რომლითა სახითა ეგების, რაჲთა იყოს იგი მეუფე ყოველთა ზედა ცხოველთა? არამედ არა იწრო არს ჩუენ ზედა გამოცხადებად, რაჲ-იგი საგონებელ არს მათთჳს, ვითარმედ საჴმარ არს ბუნებისა მისისა, იგი არს მიზეზ მთავრობისა მისისა. (63v) და უკუეთუმცა იყო ბუნებასა შინა კაცისასა, რაჲთა იყოს იგი უმალეს ცხენსა და მერმე ფერჴნიმცა მისნი არა მოჭკფდებოდეს სიმაგრისაგან, რომელ არს სიმტკიცესა შინა ტერფთასა და ჭლაკთასა, გინმცა ესხნეს რქანი და ფუცხოვანნი ფრჩხილნი, და საწერტელი მსგავსად ფუტკრისა, იყომცა ესე ნამდჳლვე უშუერი[2] მჴეცი სახილველად, ოდესმცა ესე ყოველნი აქუნდეს გუამსა შინა მისსა. და კუალად იყომცა უგლომელ

[1] და Jer—44. [2] უშუჱრი Jer.—44.

* აქ ხელნაწერს აკლია.

მთავრობისათჳს, რომელთა-იგი ზედა მთავრობს, ოდესმცა არა უჴმდა მათგან. ამისთჳს განიყვნეს საჴმარნი მისნი ყოველთა მიმართ, რომელნი დამორჩილებულ არიან მისა, რაჲთა იყოს მთავრობაჲ მისი მათ ზედა უნებლიაჲთ, ვითარცა ყოველნი მეფენი ქუეყანისანი საჴმარსა მათსა მიიღებენ მათგან, რომელთა ზედა მთავრობენ. და გჳანობისა და სიმძიმისა ჩუენისათჳს ვიჴმიით ცხენი და დავიმორჩილით, და შიშულობისათჳს ჴორცთა ჩუენთაჲსა გჳჴმდა მოგებაჲ ცხოვართაჲ, რაჲთა სრულ-იქმნეს დაკლებაჲ ბუნებისა ჩუენისაჲ სამოსლისაგან. და ამისთჳს მოვიღით მატყლი წლითი-წლად და სხუაჲცა საჴმარი, რომელი იძულებით გჳჴმს მიზეზთათჳს ცხორებისა ჩუენისათა, რომელნი გუაიძულებენ მოგებასა ცხოველთა მათ მტჳრთველთასა, და რამეთუ ვერ ვძოვთ პირუტყუთაებრ, ამისთჳს მოვიგნით ჴარნი დამორჩილებად ჩუენდა, რაჲთა ადვილ იქმნეს მიზეზი ცხორებისა ჩუენისაჲ შრომითა მათითა. და მერმეცა გჳჴმდეს შუანიცა საკბენლად, რაჲთა მით გარე-წარვაქცინეთ, რომელნი გუეწყვებოდიან] ...მრავალთა ცხოველთა. ამისთჳს კმა-ვიყავთ ძაღლი სიმალისა[1] თანა, ვითაცრ ჴრმალი ჴელთა შინა კაცისათა. და კუალად რკინაჲცა კაცისათჳს უმკუეთელეს არს და უფიცხლეს რქათა (10v) და ფუცხოვანთა ფრჩხილთა. და ესენი არა შედგმულ არიან ჴორცთა ჩუენთა, ვითარ-იგი შედგმულ არიან მჴეცთა საჭურველნი მათნი გუამთა შინა მათთა, არამედ აღებად იგი ჟამსა შინა თჳსსა, და შემწე-გუეყოს[2] ჩუენ ჟამსა საჴმარებისასა და მერმე დადებად ადგილსავე თჳსსა. და კუალად ქცევათა მათთჳს ხჳთქთაჲსა ეგების, რაჲთა ვიფარვიდეთ ტყავითავე მისითა და უკუეთუ ვერ იპოვოს იგი ჟამსა ჴმევისასა მოგებად მსგავსი მისი რკინისაგან, რომლითა განვერნეთ ჟამსა ჭირისასა და მერმე განვთავისუფლდეთ ტჳრთისა მისგან ჟამსა მშჳდობისასა. და კუალად ფრთჱ მფრინველთაჲ მსახურებად კაცთა იქმნა, რაჟამს ვერ ვეწევით მფრინველთა სიმალითა. და ზოგი მათგანი მოიწუართების საჴმარად მონადირეთათჳს, რომელნიმე ღონის-ძიებითა ჰმსახურებენ საჴმარსა ჩუენსა, რამეთუ ვიჴმიით ფრთჱ ისართათჳს და არა მისწრის ჩუენ მფრინველმან მშჳლდისა მისგან. და იყვნენ ფერჴნი[4] შემძლებელად სიგრძესა სლვისასა უგუემელად, ამისთჳს მოვიგეთ ცხოველთაგან საჴმარად ჩუენდა ჴამლი.

## თავი ი

### და თქუა მერვისა თავისათჳს, რაჲსათჳს შემზადებაჲ კაცისაჲ მართლ არს განმართებული და რამეთუ ჴელნი დაებადნეს საზრახავისათჳს და გამოძიებაჲ განყოფათათჳს სულთაჲსა

ჰასაკი კაცისაჲ მართლ-მდგომარე[3] არს და ცად მიმართ აღმართებულ არს და განიცდის, რომელ არს ზედა კერძო ამათ ყოველთა, (11r) დადგინებული მეუფედ, მოასწავებს ყოვლითურთ გზათა მთავრობისათა. და ესე მოსწავებაჲ არს ჭეშმარიტი, რამეთუ ყოველნი დამორჩილებულნი მხედველ არიან დამხედ, ქუე დამართ, გარნა კაცი ხოლო მარტოჲ თავ-აღებულად მდგომარჱ არს. ხოლო სხუანი ცხოველნი დაღონებულ არიან გუამითა, მოასწავებენ მორჩი-

[1] ძალი სიმაღლისა (ილ. აბულაძის გასწორება; იხ. ამ თხზულების მისეული გამოცემა გვ. 153).2 შემწჱ-. [3]-მდგომარჱ. [4] ფრთენი (ფერჴნი Jer. 44).

ლებასა მთავრობისასა, რამეთუ წინა-კერძონი მათ ყოველთანი ფერჴ არიან და არა ჴელ. და ამისთჳს დაღონებულთა მათ უჴმს მისაყრდნობელი. ხოლო კაცისანი წინა-კერძონი მისნი ჴელ არიან და რამეთუ ჰასაკი მისი აღმართებულ არს და ამისთჳს არა უჴმან[1] მას მისაყრდნობელნი, გარნა ფერჴთანი ხოლო ორნი განმარტებულნი დგომისათჳს.

და კუალად ჴელნი შემწე[2] არიან საზრახვისათჳს. ხოლო უკუეთუ ვინ-მე თქუას, ვითარმედ საკუთრებაჲ ჴელთაჲ მსახურებისათჳს სიტყჳერისა არს კაცთა შორის, არავე შესცთეს. და არა ხოლო ამის საქმისათჳს სათანადოჲსა, რამეთუ სიტყუა-უგებთ ურთიერთას მიწერით სიმარჯვთა ჴელთაჲთა მსახურებისათჳს სიტყჳერისა, დაღაცათუ ესე არავე შორს არს მადლისა მისგან სიტყჳერისა, რამეთუ წერით ვზრახვიდეთ და ვიტყოდით ჴელთა მიერ და მოგებად ასონი წერისანი, ვითარცა ჴმანი მეტყუელნი. არამედ მივხედო სხუასაცა და ვთქუა, რამეთუ ჴელნი შემწე[2] არიან თქუმასა სიტყჳსასა.

და ვიდრე გამოძიებადმდე[2a] სიტყჳსა მის ხარკებით მივიმართოთ სიტყუასა მას, რაჲთა არა თანა-წარვგუჴდეს, რომელი-იგი გჳჴმს თქუმად ამის ჯერისათჳს. აწ რაჲსათჳს-მე დაებადნეს (11v) მცენარენი პირველ ცხოველთასა და მერმე ცხოველნი და მერმე კაცნი? არა ამისთჳს ხოლო, რამეთუ ცხოველნი მცენარეთაგან იზარდებიან და კაცნი ცხოველთაგან, არამედ მე ესრჱთ ვჰგონებ, ვითარმედ მოსე[3] წინაჲსწარმეტყუელმან მოასწავა ამისთჳს სიტყუაჲ დაფარული საიდუმლოჲსაჲ და განჰმარტა გამოძიებაჲ წულილადი სულთათჳს, რომელსა-იგი ჰგონებდეს გარეშენი[4] იგი ფილოსოფოსნი და არა განიცადეს მას შინა განცხადებულებაჲ ჭეშმარიტი. არამედ მე ვჰგონებ, ვითარმედ სიტყუაჲ ესე მოასწავებს, რამეთუ სულნი განიყოფვიან სამად პირად. ვიტყჳ ძალსა მოზარდულსა და მგრძნობელსა[5] და თჳთ სულსა, რომელთაჲ ერთი მათგანი არს მცენარჱ მოზარდი. და მას შინა იპოვების ძალი ცხოველებისაჲ თჳნიერ გრძნობისა. და მეორჱ ამათგანი არს მოზარდი, ვითარ-იგი ვაჴსენეთ, რომელსა შინა არს განგებაჲ გრძნობისაჲ. და პოვნილ არს იგი პირუტყუთა შორის, რამეთუ არა იზარდების ხოლო და აღორძნდების, არამედ მოქმედებაჲ მისი არს გრძნობათაგან. ხოლო ცხოველებაჲ სრული პოვნილ არს ბუნებასა შინა კაცისასა, ესე იგი არს მეტყუელებაჲ, რომელი იზარდების და იგრძნობს და განიზრახავს. და განგებაჲ არს მისი გონებისა მიერ.

და ამისთჳს განვყვენით არსნი ამით განყოფითა: რომელიმე არს მათგანი გონებიერი და რომელიმე — გუამიერი. ხოლო გონებიერი იგი გამოუძიებელ არს აწ და გუამიერი იგი რომელიმე არს თჳნიერ ცხოველებისა ყოვლით კერძო და რომელსამე მათგანსა აქუს ცხოველებაჲ. და რომელნიმე (12r) გუამნი ცხოველთაგანნი ცხოველ არიან გრძნობითა და რომელთამე არა აქუს გრძნობაჲ. და რომელიმე მგრძნობელთაგანი არს მეტყუელ და რომელიმე მათგანი არს უტყუ. ამისთჳსცა მცენარენი იყვნეს უწინარეს სხუათა მათ არსთა, შემდგომად ნივთთა მათ უსულოთა, ესე იგი არს ქუეყანაჲ და წყალი, ჰაერი და ცეცხლი. და ამათ მცენარეთა შინა პოვნილ არს სული უგრძნობელი. ესენი უპირადეს დაებადნეს და შემდგომად მათსა დაებადნეს მგრძნობელნი ცხოველნი უტყუნი, უგულისხმონი ამისთჳს, რამეთუ გონებაჲ არა იყოფვის გუამსა შინა, გარნა თუ იყოს შეზავებულებაჲ მისი გუამითა მგრძნობელითა. და ამისთჳს დაებადა კაცი შემდგომად მცენარეთა და ცხოველთა და ამას შინა

[1] უჴმს (უჴმან Jer—44). [2] შემწჱ. [2a] -მდჱ. [3] მოსჱ. [4] გარეშჱნი. [5] მბრძნობელსა.

ყო გზაჲ ბუნებისაჲ საუკუნოდ, რამეთუ კაცი შეზავებულ არს ყოველთა მათგან სულთა თითოსახეთა. და ესე იზარდების ძალითა სულისა მცენარებისაჲთა, რომელ არს მას შინა. და მიიღო ამას თანა სული მგრძნობელი, რომელ არს შორის გრძნობისა და მცენარეთა, უზრქელესი სულისა მეტყუელისა და უწულილესი სულისა მის მცენარისაჲსა. მაშინ იქმნა შეზავებაჲ ბუნებისა წულილადისაჲ, რომელი ჰნათობს შანთითა მით გონიერითა. ამის გამო იქმნა სამთა მათგან დგომაჲ კაცისაჲ, ვითარ-იგი ვისწავეთ მოციქულისა პავლესგან, რომელსა მიუწერს ეფესელთა და ევედრების მათთჳს ღმერთსა, რაჲთა მიანიჭოს მადლი იგი სრული გუამსა საშუმინველსა და სულსა აღდგომასა მას ქრისტჱსსა[1*]. (12v) ინება ჴსენებითა მით გუამისაჲთა უწყებად ბუნებაჲ იგი მცენარჱ, დიდად ჴსენებითა მით საშუმინველისაჲთა, უწყებად ბუნებაჲ იგი გრძნობადი და ჴსენებითა მით სულისაჲთა, უწყებად ბუნებაჲ იგი გონიერი. და ამისთჳს ითქუა შჯულის მეცნიერისა მის მიმართ სახარებასა შინა, რაჲთა შეიყუაროს ღმერთი ყოვლითა გულითა და ყოვლითა ძალითა და ყოვლითა გულისხმითა[2*]. და ესე კუალად, ვითარ ვჰგონებ, ამას განაყოფასა მოასწავებს, რამეთუ რაჟამს აჴსენა გული, ენება უწყებად ჩუენდა გუამი და ჴსენებითა მით ძალისაჲთა უწყებად ჩუენდა საშუმინველი და ჴსენებითა მით გულისხმისაჲთა უწყებად ჩუენდა გონებაჲ.

და კუალად აუწყებს მოციქული ზრახვასა მას განყოფილად სამად პირად: ერთი იგი მათგანი ჴორციელ, უცალო საქმისა მისთჳს შთამავალისა მუცლად და საშუებელთა მისთა; და მეორჱ იგი მშუმინვიერ, რომელი იქცევის შორის კეთილისა და ბოროტისა, და ესე უზეშთაეს არს პირველისა მის, არამედ არა არს მიწევნულ საზომსა სიწმიდისასა; ხოლო მესამჱ იგი სულიერი და მით არს სისრულჱ უაღრესობისა მისისაჲ. ამისთჳს აბრალებს კორინთელთა მათ დაკლებასა მათსა და იტყჳს: „თქუენ ჴორციელადველა ხართ“[3*] და არა მიიღებთ სწავლასა [სრულსა][2]. და მერმე იტყჳს: რაჟამს განიკითხავს საშუვალსა მას და სრულსა: „ხოლო მშუმინვიერმან მან კაცმან არა შეიწყნარის სულისა მისგან, რამეთუ სიცოფჱ უჩნ. ხოლო სულიერმან მან განიკითხის (13r) ყოველი და იგი არავისგან განიკითხვის“[4*]. და ვითარცა-იგი აღმატებულ არს მშუმინვიერი იგი ჴორციელსა, ეგრეთვე აღმატებულ არს სულიერი იგი მშუმინვიერსა მას. და ზეშთა რეცა თქუა წიგნმან, ვითარმედ კაცი დაებადა შემდგომად ყოველთა მშუმინვიერთა, მოასწავა, ვითარმედ სული იგი მეტყუელი არს შორის საშუმინველთა სხუათა და პოვნილ არიან ორნი იგი მას შინა. ესე არს მშუმინვიერი იგი და მცენარედი.

და რამეთუ კაცი ცხოველი არს მეტყუელი და ამისთჳს ჯერ-არს, რაჲთა იყვნენ ჴელნიცა მისნი შემსგავსებულ მეტყუელებისა, ვითარ-იგი ვხედავთ მძნობართა და მახეობელთა[1], და შემზადის თითოვეულმან მათმან ჭურჭერი მსგავსად ძნობისა მის თჳსისა, და ვერ ჴელ-ეწიფების სტჳნვაჲ ებნითა და ვერცა ებნაჲ იგი სტჳრითა, განწვალებისათჳს ჭურჭერთა მათთაჲსა. ეგრეთვე ჯერ-იყო ჭურჭერთა მათ კაცობრივთა, რაჲთა იყვნენ შემსგავსებულ მეტყუელებისა და საზრახავისა და რაჲთა გამოჩნდეს სიტყუაობაჲ ჭურჭრითა მით ჴმისაჲთა. და ამისთჳს დაებადნეს ჴელნი გუამისათჳს. ხოლო დაღაცათუ აურაცხელ არიან საქმენი ჴელთანი ყოფასა მას მათსა შინა, ვითარ-იგი

[1] მამხეობელთა. [2] სრულსა Jer.—44.

[1*] შდრ. ეფეს. 1, 16; 2, 8. [2*] ლ. 10, 27. [3*] I კორ. 3,3. [4*] I კორ. 2,14—15.

აღიღებს და დასდებს მსგავსად საქმისა მის მათისა ყოველსა შინა ხუროვებასა სიმარჯვით და განგებით ღუაწლსა შინა ბრძოლისასა და ჟამსა მშჳდობისა[სა]-ცა[1] ზღუასა შინა და ჴმელსა. არამედ უწინარჱს მათ ყოველთა დაებადნეს ბუნებასა შინა კაცისასა ჴელნი იგი საზრახავისათჳს.

(13v) და უკუეთუმცა დაკლებულ იყო ჴელთაგან, იყომცა იგი ჴმევასა მას საზრდელისასა მსგავს პირუტყუთა მათ ოთხფერჴთა თითო-სახეობასა შინა მათსა და თითო-ფერებასა დაბადებულობისა მათისასა და უკუეთუმცა არა იყვნეს ჴელნი კაცისა თანა, ვითარმცა ჴმაჲ მისგან შეზავებულ მეტყუელებასა, ოდესმცა პირი უცალო იყო მსგავსად პირუტყუთა? ხოლო აწ ოდეს მოეცნეს ჴელნი გუამსა, მოცალე-ქმნულ არს პირი სიტყჳს-გებად და საზრახავად. და საკუთრებაჲ კაცისაჲ ჴელნი არიან, რამეთუ დამბადებელმან დაჰბადნა კაცისა თანა განმარჯუებისათჳს სიტყუაობისა.

## თავი Ⴇ

### და თქუა მეცხრისა თავისათჳს, რამეთუ: გუამი კაცისაჲ დაებადა ჭურად საზრახავისათჳს

რამეთუ დამბადებელმან ჩუენმან მოგუანიჭა ჩუენ ბუნებასა შინა ჩუენსა მადლი იგი საღმრთოჲ, რაჟამს ყო მსგავსსა შინა მისსა საკუთრებაჲ კეთილთაჲ მათ, რომელნი-იგი არიან მისნი, ხოლო ჩუენ ვიტყჳთ, რამეთუ მოგუცა ჩუენ სიბრძნჱ და გონიერებაჲ და სახიერებითა მისითა მოგუანიჭა ჩუენ მსგავსებაჲ თჳსი და შუენიერებაჲ შუენიერებისა თჳსისაჲ. რამეთუ გონებაჲ გულისხმის-საყოფელ არს და ჴორციელ და ვერ შესაძლებელ იყო გამოჩინებაჲ ძრვისა მის მადლისა თჳსისაჲ, გარნა ღონით. და მისთჳს დაებადა გუამი მისი ამას სახესა ზედა, რაჲთა იყოს იგი ჴმეან და შემზადებაჲ დაბადებულისა მისისაჲ მოასწავებს სახესა ძრვისა მისისასა. და ვითარ-იგი მძნობარმან (14r) ჴელოვანმან ძნობასა მას შინა თჳსსა ინების, რაჲთა გამოაცხადოს ჴელოვნებაჲ თჳსი, აჩუენოს იგი ჴმასა მას შინა თჳსსა. და რაჟამს ვერ შეუძლის იგი მედგრობითა ჴმისა თჳსისაჲთა, მაშინ აჩუენის ჴელოვნებაჲ თჳსი სხუათა მიერ ჴმათა ჭურჭერთა მათგან, რომელნი იჴმინის ჟამსა ძნობისასა და უსულოთა მათგან გამოსცის ჴმაჲ შეზავებული სტჳრისაგან გინა თუ ებნისა და მსგავსთა მათთა. ეგრეცა გონებამან კაცისამან, რამეთუ ვერ შეუძლოს, რაჲთა აჩუენოს საქმჱ თჳსი თითოსახჱ, გარნა საგრძნობელთაგან. და ამისთჳს დაეპატიჟა, რაჲთა იყოს ჭურჭერი ესე ჴმეან და მით აჩუენოს მოგონებაჲ დაფარული და გამოაცხადნეს საქმენი შინაგანნი.

და იქმნა სახჱ ესე ძნობისაჲ კაცსა შინა შეზავებულ სახედ ებნისა და სტჳრისა, ვითარ-იგი ჴმა-სცემედ ურთიერთას. ესრე-სახედ[2], რამეთუ ქარმან გამოსცის ადგილით თჳსით და განვლის ჴორჴი კაცისაჲ, რაჟამს-იგი ენების ჴმობაჲ და ჰნებავნ ხდად ჴმაჲ თჳსი. მაშინ აგრგჳნდის ძრვითა მით შინაგანითა ნესტჳთა მით, რომელ არს ჴორჴი მიმსგავსებული ნასხივთა მათ სტჳრისათა. და არს ესე, ვითარცა სტჳრი ჴმისა გამომცემელი ლართაგან, რომელთა მიერ შეცვულ არს. და მოიზიდის, რომელი-იგი გამოვალნ ყიისაგან, ჴორჴმან სტჳრსა მას შინა ორთა მათგან ნესტუთა, რომელნი არიან საყნოსელსა შინა ღრტილისასა და მით განუზოგის ჴმაჲ და იქმნის ჴმა სას-

[1] მშჳდობისასაცა Jer—44. [2] ესრჱ.

მენელ. ხოლო ღაწუნი და ენაჲ და (14v) ქმნულებაჲ იგი, რომლითა იძრვის ნიყბერი მოფოლხუებითა და მოჭირებითა, განმარტებითა და შემოკრებითა, ესე ყოველი მსგავს არს ძრვასა მას ძალთა ებნისათა ჴმასა შინა და ჟამსა, რომელსა ენების შეზავებად მწრაფლ ჴმასა მას შინა. ხოლო ახუმაჲ ბაგეთაჲ და დაწებვაჲ მსგავს არს ძრვასა მას თითთასა ჴურელთა ზედა სტჳრთასა გამოყვანებასა ჴმისასა.

ეგრე-სახედ[1] გონებამან ჭურჭრითა მით გამოსცა სიტყუაჲ ჩუენ შორის და ვიპოვენით მეტყუელ და ვერ შესაძლებელ იყო ჩუენ შორის მადლი იგი მეტყუელებისაჲ პოვნად, უკუეთუმცა იყო ჭამაჲ ჩუენი შრომითა ბაგეთაჲთა მსგავსად პირუტყუთა, რომელნი მით დადრკებიან ჭამად. აწ ვინაჲთგან მიიქცა მსახურებაჲ ესე ჴელითა კაცისაჲთა, იქმნა პირი მოცალებულ, განსაკუთრებულ გამოცხადებად სიტყუათა.

და რამეთუ მოქმედებაჲ ჭურჭერსა ამას შინა მრჩობლი არს. ერთი იგი ყოფისათჳს ჴმისა და მეორეჱ იგი — შეწყნარებისათჳს გაგონებისა მომავალისა გარეშჱთ. და ესე შეურევნელ არიან ურთიერთას, არამედ დაადგრების საქმესა ზედა, რომელი ბრძანებულ არს ბუნებისაგან — თითოვეული მათი არა ვნებად მოყუასსა თჳსსა. რამეთუ არა მსმენელ არს ჴმაჲ და არცა მეტყუელ სმენაჲ. ხოლო ერთი ესე განმტევებელ და განმცემელ არს მარადის, რომელ არს პირი, და მეორჱ ესე შემწყნარებელ და მიმღებელ არს მარადის მოუწყინებელად, რომელ არს ყური, ვითარცა თქუა სოლომონ ბრძენმან. და საკჳრველ არს ესე ფრიად: (15r) რაჲ-მე სივრცე[2] არს ადგილისაჲ მის, რომელსა შინა შთადის ყოველი ესე ყურთაგან? ანუ ვინ-მე არიან მწიგნობარნი იგი, რომელნი აღსწერენ, რაჲ-იგი მიიწევიან ზრახვანი მრავალნი? და ვითარ-იგი სიმრავლესა და განმრავლებასა მათსა ურთიერთას[3] არა არს შორის მათსა შფოთებაჲ, არცა ღაწვალებაჲ? და ესევე სახჱ იხილვების მოქმედებასა შინა თუალისასა, რომელი განსაკჳრვებელ არს. და ამითვე გონებითა მიიწევის, რომელი-იგი არს გარეშე[4] გუამსა, და მოიზიდნის მისა საქმენი ხილულნი და გამოიწერნის მას შინა სახენი უხილავნი, ვითარცა ვინ იხილის ქალაქი ვ[რ]ცელი, რომელი შეიწყნარებნ მრავალთაგან კართა, აწ უკუე ყოველნი-მე ერთსა ადგილსა დაადგრიანა? არა სამე[5], არამედ რომელნიმე — სავაჭროსა და რომელნიმე — სახლეშსა და რომელნიმე — ტაძრებსა გინათუ ფოლოცთა შინა, გინათუ ყურეთა ანუ თუ პანდუქიონსა შინა თითოვეული მათი დაადგრის, ვითარცა ვის ჰნებავნ და შეაშუნ. და მე ამას სახესა ზედა ვხედავ ქალაქსა მას გონებისასა, რომელი-იგი დამკჳდრებულ არს ჩუენ შორის, რომლისანი შესავალნი მრავალ არიან ფრიად საგრძნობელთაგან. და გონებაჲ განაზოგებს თითოვეულსა მათსა და დაადგენს ადგილთა საცნაურთა.

და ვითარცა-იგი ვხედავთ მსგავსად სახითა მით, რომელი მოვაჴსენეთ ქალაქისა კაცთა, რომელთა ესხნიან ნათესავნი და მეგობარნი და შევიდიან ქალაქსა მას არა ერთისა კარისაგან ხოლო, არამედ არა განეშოვრნიან ნათესავთა თჳსთა შესავალსა მას მათსა. და კუალად კაცნი უცხონი შევიდიან ერთისაგან კარისა და რაჟამს შევიდიან შინა, (15v) განიბნინიან და არა შეკრბიან ურთიერთას. ესრე-სახედ[6] გულისხმა-ვყავთ გონებისათჳს.

---

[1] ეგრჱ-. [2] სივრცჱ. [3] ურთიერთიერთას. [4] გარეშჱ. [5] სამჱ. [6] ესრჱ-.

თავი Ⴈ

## და თქუა მეათისა თავისათჳს, რამეთუ გონებაჲ იქმს საქმესა თჳსსა საგრძნობელთაგან

ამას სახესა ზედა იხილე სივრცჱ იგი გონებისაჲ, რამეთუ ოდესმე შეკრბის ჩუენ თანა მეცნიერებაჲ ერთისაჲ ხოლო საგრძნობელთაგან მრავალთა. და ამას სახესა ზედა მიხედენ სივრცესა გონებისასა, რამეთუ ოდესმე შეკრიბის ჩუენ თანა მეცნიერებაჲ ერთისა საქმისაჲ საგრძნობელთაგან მრავალთა. და კუალად ერთისაგან საგრძნობელისა მრავალი საქმჱ გულისხმა-ვყოთ მიმსგავსებული ერთი ერთისა ბუნებასა შინა. არამედ ვამსგავსოთ იგი სახესა რასმე, რაჲთა გამოცხადნეს სიტყუაჲ იგი, რომელი გუნებავს თქუმად. აწ რეცა თუ ვიკითხავთ გემოთათჳს, რომელიმე უტკბილჱს არს ანუ რომელიმე უმწარჱს, უკუეთუ ვპოვოთ სიმწარჱ ნავღლისაჲ და სიტკბოვებაჲ თაფლისაჲ? აწ ვინაჲთგან ესე ცხად არს, იპოვა უკუე გამოცნობაჲ ამისი პოვნილ ერთსა ქუეშე[2] საგრძნობელსა, რომელნი-იგი წინა-აღმდგომ არიან ურთიერთას საყოფელსა თჳსსა განყოფით გონებისაგან, რომელ არს გემოჲს-ხილვაჲ, ხედვაჲ და სმენაჲ, შეხებაჲ და ყნოსაჲ. რამეთუ ოდეს იხილოს ვინმე თაფლი და ესმეს სახელი მისი და გემოჲ იხილოს მისგან და იყნოსოს სული მისი და გამოცადოს შეხებით, იცნას ერთი იგი მრავალთა მიერ საგრძნობელთა. და მერმე კუალად გულისხმა-ვყვით მრავალი რაჲმე ერთისა მიერ საგრძნობელისა, რომელ არს სასმენელი. (16r) რამეთუ შემწყნარებელ არს თითოსახეთა ჴმათა დაწვალებულთა და თუალიცა შემწყნარებელ არს მრავალფერთა სხუასა და სხუასა — თეთრსა და შავსა და სხუათაცა ფერთა, რომელნი მკდომ არიან ურთიერთას. ეგრევე-სახედ გემოჲს-ხილვაჲ, ყნოსაჲ და შეხებაჲ თითოვეული მათგანი მიიწევის მრავალთა ზედა საქმეთა ერთი ერთისა წინააღმდგომთა.

თავი ႨႠ

## და თქუა მეათერთმეტისა თავისათჳს, რამეთუ: ბუნებაჲ გონებისაჲ უხილავ არს

რაჲ-მე უკუე არს გონებაჲ ბუნებასა შინა თჳსსა, განზოგებულსა ძალსა შინა საგრძნობელთასა, რომელი წინაჲსწარ მცნობელ არს ყოფადთაჲ თითოვეულითა მათგანითა? და მე ესრე[3] ვჰგონებ, ვითარმედ არავინ გონიერთაგანი ჰგონებდეს, გინათუ ეჭუდეს, ვითარმედ საგრძნობელთაგანი არს გონებაჲ. და უკუეთუმცა გონებაჲ საგრძნობელი იყო, აქუნდამცა მახლობელობაჲ ერთი საგრძნობელისა მიმართ რომლისაჲმე, რამეთუ მარტივი არს და არა აგებული. და ვერ ეგების, რაჲთამცა იყო მარტივსა შინა აგებული რაჲმე. და ესე აგებულებაჲ მისწუდების საგრძნობელთა და თითოვეული მათი განთჳსებულ არს და განყოფილ საქმითა თჳსითა და არა შერეულ სხუათა მათ. უკუე გონებაჲ ვიდრემე სხუაჲ რაჲმე არს და არა საგრძნობელი, რაჟამს არს იგი განმარტებულ და არა აგებულ. და თქუა მოციქულმან პავლე[4]: „ვინ ცნა გონებაჲ

[1] საბრძნობელთაგან (საგრძნობელთაგან) Jer. 44. [2] ქუეშჱ. [3] ესრჱ. [4] პავლჱ.

უფლისაჲ?“[1] ხოლო მე ვიტყჳ: ვინ არს, რომელმან გულისხმა-ყო გონებაჲ თავისა თჳსისაჲ? აწ უკუე გუაუწყედ მრავლის-მეტყუელთა მათ (16v), რომელნი მეცნიერებენ ბუნებასა მას ღმრთეებისასა და ჰგონებედ, ვითარმედ ამით მეცნიერ არიან, აწ უკუე გულისხმა-მე-უყოფიანა თავნი თჳსნი? გან-მე-უცდია გონებაჲ გონებათა თჳსთაჲ? და უკუეთუ გონებაჲ განაწილებული და აგებულ[ი] არს, ვითარ-მე უკუე ეგების ყოფად გონებიერი აგებულსა შინა ანუ ვითარ-მე არს საქმჱ შერევასა შინა ნათესავთა მათ, რომელნი წინა-აღმდგომ არიან ურთიერთას? აწ უკუე მარტივი-მე არსა და არა აგებული და ვითარ-მე განიყო საგრძნობელთა შინა განთჳსებულთა? და ვითარ იქმნა პოვნილი განმრავლებულსა შინა და კუალად განმრავლებული პოვნილსა შინა? არამედ შევემთხჳე საქმესა შინა, რომელსა შინა განვცჳბრდი. რაჟამს მესმა თქუმული იგი ღმრთისაჲ, რაჟამს იტყჳს: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“[2] აწ უკუე ხატებაჲ ვიდრემე სრულ არს და არა ნაკლულ სახისა მისგან, რომელ პოვნილ არს ძირსა შინა, რაჲთა ღირსად იწოდოს ხატებაჲ. ხოლო უკუეთუ იპოვოს ნაკლულ რაჲთმე ძირისა მისგან, უკუე ამის გამო არღარა აქუს მას ხატებაჲ. და აწ ვინაჲთგან გონებაჲ ღმრთისაჲ მიუთხრობელ არს და ვერ გულისხმის-საყოფელ, ჯერ არს, რაჲთა იყოს იგი პოვნილ ხატსაცა შინა მისსა. და უკუეთუ ძირი იგი ვერ მისაწდომელ არს ცნობითა და ხატი იგი მისი მისაწდომელ არს ცნობითა და საცნაურ, უკუე არს ესე განწვალებაჲ ცხადი შორის მათსა შეუტყუებელი გამოცხადებასა ამის თქუმულისასა. აწ ოდეს ბუნებაჲ გონებისაჲ გამოუსახველ არს (17r) და მიუთხრობელ ცნობისაგან, გამოცხადნა ჭეშმარიტებაჲ ხატებისაჲ ძირად მიმართ, რომელ არს ბუნებაჲ ღმრთეებისაჲ, რომელი-იგი გამოუსახველ არს და მიუწდომელ, რომელსა-იგი მიმსგავსებულ იქმნა ბუნებაჲ ჩუენი.

## თავი ႨႡ.

### ᲓᲐ ᲗᲥᲣᲐ ᲛᲔᲐᲗᲝᲠᲛᲔᲢᲘᲡᲐ ᲗᲐᲕᲘᲡᲐᲗᲳᲡ ᲒᲐᲛᲝᲫᲘᲔᲑᲐᲲ ᲡᲐᲣᲜᲯᲘᲡᲐᲗᲳᲡ ᲒᲝᲜᲔᲑᲘᲡᲐ ᲓᲐ ᲡᲘᲢᲧᲣᲐᲲ ᲑᲣᲜᲔᲑᲘᲗᲘ ᲡᲘᲪᲘᲚᲘᲡᲐᲗᲳᲡ ᲓᲐ ᲢᲘᲠᲘᲚᲘᲡᲐ

დაიყავნ ყოველი პირი ცუდად მეტყუელი, რომელნი ჰგონებენ, ვითარმედ ძალი გონებისაჲ დადგრომილ არს რომელთამე ასოთა შინა. და რომელთამე თქუეს, ვითარმედ გულსა შინა დამკჳდრებულ არს. და ამას დაამტკიცებენ უნდოჲთა მოსწავებითა.

და რომელთა-იგი აგონეს დადგრომაჲ მისი გულსა შინა, ამით სახითა დაამტკიცებს განზოგებისათჳს გულისა შუვა ოდენ გუამსა, ვითარმედ მუნითგან იყოფვის ძრვაჲ ნებათაჲ ყოველსა ზედა გუამსა, რაჲთა იქმოდის საქმესა თჳსსა. და მერმე იწამეს დამტკიცებისათჳს სიტყჳსა მათისა გამოსლვაჲ ურვისაჲ და გულის-წყრომაჲ, ვინაჲთგან გამოვლენ ორნი ესე საჩინონი გულისაგან.

და რომელნი-იგი ჰგონებენ, ვითარმედ ტჳნსა შინა დადგრომილ არს გონებაჲ, ამსგავსეს იგი გოდოლსა ქალაქისასა, რომელსა შინა დამკჳდრებულ არნ მეუფებაჲ და მაღლით გარდამო მთავრობნ ერსა ზედა თჳსსა და შეცვულ არნ იგი სიმრავლითა მსახურთაჲთა. ეგრეთვე გონებისათჳს თქუეს, ვითარმედ

---

[1]* რომ. 11, 34. [2]* შეს. 1, 26.

დამკჳდრებულ არს იგი უმაღლესსა გუამისასა, რომელ არს ტჳნი, და შეცვულ არს იგი საგრძნობელთაგან, ვითარცა მსახურთაგან. და იწამებენ ამისთჳს ვნებასა მას, რომელი შეემთხჳს (17v) გონებასა, რაჟამს ეცის რაჲმე ტჳნსა ვნებაჲ ღჳნისაგან გინა სხჳსა რაჲსაგანმე.

და კუალად სხუაჲცა სახჱ მოიღეს ტჳნისათჳს და გულისა. და რომელთამე თქუეს, ვითარმედ გული ნათესავ-ეყვის გონებასა ძრვითა მით მატფობელითა, რამეთუ მოძრავ არს იგი მარადის ცეცხლის მსგავსად. რამეთუ გულისაგან აღმოჰკრთების სიმჴურვალჱ და ამისთჳს შეეზავა მას ძრვაჲ გონებისაჲ. და გამოთქუეს, ვითარმედ გული არს საყოფელი გონებისაჲ. და რომელნი-იგი იტყჳან, ვითარმედ აჰკაჲ ტჳნისაჲ არს შესაკრებელი საგრძნობელთაჲ. და ოდესმე დაამტკიციან გონებისათჳს გონიერისა, ვითარმედ არა არს იგი სხუასა ადგილსა, გარნა მუნ, სადა-იგი შედგმულ არს ყური და მას შინა ოხრიან ჴმანი შემავალნი. და გუგაჲ იგი, რომელი დანერგულ არს თუალსა შინა, მოიყვანებს მრავალსახეთა ფერთა და მიაწევს გონებაჲ, და ყნოსაჲ იგი მრავალსახეთაჲ მით[1] განიზოგების და განიყოფვის. და კუალად გემოჲს-ხილვაჲცა მითვე განიზოგების მახლობელად, რამეთუ აჰკისაგან გამოვალს ლარისა მისგან მგრძნობელისა გოჯთა მათგან სადინელად განმყვანებელისა და ლარისა მისგან, რომელი მუნ არს შეერთებული. ამით მიზეზითა დაამტკიცებენ თქუმულსა მათსა. ხოლო მე არა უვარ-ვჰყოფ. რამეთუ ოდესმე ბუნებაჲ შეიცვალის ვნებათა მათგან მიწევნულთა ტჳნად, ვიდრემდის დაეყენის საქმისაგან თჳსისა ბუნებითისა მიზეზისა მისგან და ვნებისა მისგან ჴორციელისა, რაჟამს ეუფლის. და რამეთუ გულისაგან გამოვალს სიმჴურვალჱ გრძნობათაჲ, რამეთუ აღატყდების ძრვათა მიმართ და აჰკაჲ თავისაჲ (18r) შეჰკრებს საგრძნობელთა მსგავსად სიტყჳსა მათისა, რომელნი აუწყებენ, ვითარმედ შეუცავს ტჳნი და მიიწევის მისა ორთქლი.

ესე მესმა მთხრობელთა მათგან და არა უვარ-ვჰყოფ, არამედ არავე დავამტკიცებ ამას მოსწავებასა, ვითარმცა ბუნებაჲ გონებისაჲ შეყენებულ იყო ერთსა ადგილსა. რამეთუ შეცვალებაჲ გონებისაჲ არა ხოლო ვნებისაგან თავისა იქმნეს* [... ... ... ...] რომელი შეემთხჳს ნაწევართაგან წელთაჲსა ფერად-ფერადთაგან, რაჟამს ელმინ მას, ვითარ-იგი თქჳან მკურნალთა მათ ჴელოვანთა და სახელ-სდვიან სენსა მას გუარსამ, რამეთუ დაბმულ არს იგი ლარითა. ხოლო რომელი-იგი იქმნის მწუხარებისაგან, არა არნ იგი გულისაგან, ვითარ-იგი საგონებელ არს, არამედ ვნებაჲ რაჲმე არნ პირსა სტომაქისასა. და ესრჱთვე თქჳან მკურნალთა მათ ჴელოვანთა, რომელნი წულილად გამოეძიებენ მიზეზსა სენთასა, ვითარმედ ნესტუნი იგი განსავალნი განემარტნიან და შეკრბიან მოწევნასა მწუხარებისა და სიხარულისასა და მით განვიდის სიღრმესა გუამისასა დაყენებული იგი სულისაგან. ხოლო რაჟამს შეიწრდის ჭურჭერი იგი და განსავალი, რომელსა შინა არნ სული და იწროვებისა მისგან ოდესმე გამოვიდის მწრაფლ გამოჭენებითა ბუნებისაჲთა და განივრცის ადგილთა შინა ვრცელთა. და ესე არს მიზეზი მწუხარებისაჲ და ეწოდების სულ-თქუმა. და შეჰყულემაჲ იგი გულისაჲ, რომელი საგონებელ არს მისთჳს, არა გულისაჲ არს, არამედ ვნებაჲ არს პირსა სტომაქისასა, ოდეს გარდაეხჳს ნავღელი განმამწარებელი სტომაქისაჲ და ფრიად შეჰყულმის იგი

[1] მათ (მით Jer. 44).

* იქმნეს+ა̃დ სხჳსაგანცა სენისა იქმნეს Jer. 44.

(18v). და ამისთჳს ყჳთელ-იქმნის პირი მწუხარეთაჲ და კუერცხის გულ მსგავსად გოინისა და ესე ფრიად განსლვისაგან ნავღლისა ძარღუთაგან ზედა კერძოსა გუამისასა.

და სიტყუამან ჩუენმან გამოაცხადა; რომელი-იგი არს წინააღმდგომსა მისსა შინა, ვიტყჳ საქმესა მას, რომლისაგან არნ მხიარულებაჲ და სიცილი. რამეთუ კაცსა, რაჟამს ესმის საქმჱ რაჲმე სიხარულისაჲ, განვრცნიან განსავალნი გუამისანი განცხრომისაგან და სიხარულისა. და ვითარცა-იგი განსავალნი წულილნი შეიწრდიან და შეიოჭნიან ასონი, ვიდრემდის ნოტიობაჲ იგი აღისწრაფინ თავად და აპკად, რომელი არს მას შინა და ფრიად იწროვებისა მისგან, რაჟამს განმრავლდის სიღრმესა შინა ტჳნისასა, განსცის იგი განსავალთაგან თუალად შეშჭუმითა და მოზიდვითა წარბთაჲთა, შთამოვიდის ნოტიებაჲ იგი და დასწუთის და იქმნის ცრემლ. ესრჱთვე სხუაჲ იგი გულისხმა-ყავ, რაჟამს-იგი განვრცნიან განსავალნი უფროჲს ჩუეულებისა მათისა და შეიწყნარის ქარი სივრცესა მას შინა და მერმე გამოსცის ბუნებისაგან გამოსავალსა პირისასა. შეიძრნიან მისთჳს ყოველნი ასონი და უფროჲს ხოლო ღჳძლი გამოსავალსა ამის ქარისასა და განუმარჯუდის გამოსლვაჲ და ახუმითა ღაწუთაჲთა. და ამას ეწოდების სიცილ.

და არა თუ ამისთჳს ვიტყჳ, ვითარმედ გონებაჲ დადგრომილ არს ღჳძლსა შინა და არცაღა აღტყინებისათჳს სიმჴურვალისა მის სისხლისაჲსა გულსა შინა ჟამსა გულისწყრომისას[ა]. და ვიტყოდითმცა, ვითარმედ გონებაჲ (19r) გულსა შინა მყოფ არს, არამედ ვიტყჳ, ვითარმედ საქმენი ესე ვითარებასა შინა გუამისასა არიან, რამეთუ გონებაჲ ყოველთა შინა ასოთა დამკჳდრებულ არს განსწორებით მსგავსად საზომისაებრ თითოვეულისა ასოჲსა სიტყჳთა მიუთხრობელითა შეზავებულებაჲ მისი.

დაღაცათუ რომელნიმე იწამებენ სიტყუასა მას წერილთასა, ვითარმედ გონებაჲ გულსა შინა არს, ხოლო მე შევიწყნარო სიტყუაჲ მათი გამოუწულილველად, რამეთუ რომელმან-იგი აჴსენა გული და შეუდგინნა თირკუმელნიცა, რაჟამს-იგი თქუა ფსალმუნსა შინა, ვითარმედ: „რომელი განიკითხავს გულსა და თირკუმელთა ღმერთი მართალი“1*. და აწ თანა-აც თქუმად, ვითარმედ გონებაჲ ორთავე მათ შინა დადგრომილ არს ანუ ერთსა მათგანსა შინა. და უკუეთუ აწ გონებაჲ დაეყენების აღძრვასა შინა რომლისამე სენისასა, რომელი შეემთხუევოდის კაცსა, ესე უკუე ცხადი მოსწავებაჲ არს გონებისათჳს, ვითარმედ დამკჳდრებულ არს იგი რომელსამე ასოსა შინა და არცა ვნებაჲ იგი, რომლისაგან მსივანებაჲ შეიქმნის ასოჲსაჲ, განმძებელ იქმნის გონებისა. აწ უკუე ესე თხრობაჲ არს ჴორციელებრი, რაჲთა ოდეს დაადგრა ჭურჭერსა შინა რაჲმე, ვერღარამცა ეგებოდა სხჳსა რაჲსამე დადგრომაჲ მას შინა. ხოლო ბუნებაჲ გონებისაჲ არა დაინთქმის სიღრმესა შინა გუამისასა და არცა განიძების სიყშოჲსაგან ჴორცთაჲსა. არამედ გუამი დაებადა მსგავსად ქნარისა მის მძნობართაჲსა. და ვითარცა მცემელმან ქნარისამან ვერ აჩუენის ჴელოვნებაჲ ძნობისა თჳსისაჲ უჴმარ̄ებისათჳს ძალთა მისთაჲსა (19v) და იქმნის იგი უჴმო და უქმ, დაღაცათუ ჴელოვან არნ მძნობარი იგი. ეგრეცა გონებასა შეუცავს ყოველი გუამი და იქმს თითოვეულითა ასოჲთა საზომისაებრ თჳსისა, ვითარცა უჴმნ მას. და ოდეს მრთელ არნ გუამი ბუნებით, გამოაცხადის მას შინა ძალი თჳსი. ხოლო რომელი უძლურ არნ შეწყნარებად საქმესა

1* ფს. 7, 10.

მას სიბრძნისა მისისასა, უჩინო იქმნის კუალი მისი მას შინა, რამეთუ გონებაჲ შეეყოფვის მას, რომელი მტკიცედ დგას ბუნებასა ზედა თჳსსა და ევლტის მას, რომელი შეიცვალის.

და მე ვჰგონებ მას შინა ზრახვასა ბუნებითსა, რომლისაგან მოესწავების ზრახვაჲ იგი სიტყუაჲ წულილადი. რამეთუ სისრულჱ კეთილთა მათ ზეშთაჲ ღმერთი არს, რომლისა მიმართ იწრაფის ყოველი მოსურნჱ კეთილისაჲ. ამისთჳს ვიტყჳთ, ვითარმედ გონებაჲ ხატი არს კეთილისაჲ, ვიდრემდის ეგოს შუენიერებასა მას ზედა ძირისასა მსგავსად ძალისა თჳსისა, და არს იგი კეთილსა შინა; ხოლო ოდეს განვარდეს მისგან, განშიშულდეს შუენიერებისაგან, რომელი იყო მის თანა, მომედგრდეს და უშუერ იქმნეს. და ვითარცა ვთქუთ, ვითარმედ შემკულ არს იგი შუენიერებითა ძირისაჲთა, რომელ არს ბუნებაჲ ღმრთეებისაჲ და ვითარცა სარკემან რაჲ აჩუენის მხილველსა მას მსგავსებაჲ ხატისა მისისაჲ, ესრევე-სახედ იქმნის ბუნებაჲ, რაჟამს განგებითა მით გონებისაჲთა შეიმკვის. მაშინ იქმნის, ვითარცა სარკჱ მხილველისა. და უკუეთუ გუამი ესე სიყშოსა შეპყრობილ იქმნეს ამისგან და დაემორჩილოს მას უკუე შუენიერებაჲ მისი ყოვლითა სრულებითა, გამოჩნდეს შემკული ჭეშმარიტად დადგრომილი. ხოლო ოდეს იქმნის შეერთებაჲ იგი (20r) განთჳსებულ და დაემორჩილის უმთავრესი იგი უმრწემესსა და დაშთის მძიმჱ იგი მარტოდ, გამოჩნდის უშუერებაჲ იგი მისი, რამეთუ გუამი მარტოდ მედგარ და უშუერ არს. და ამის უშუერებისაგან განიხრწნის შუენიერებაჲ ბუნებისაჲ და არღარა ჩანნ მას შინა ხატებაჲ იგი ღმრთისაჲ. რამეთუ რაჟამს განეშოვროს ბუნებასა შუენიერებაჲ იგი თჳსი, იქმნეს იგი ვითარცა ზურგი სარკისაჲ და მაშინ გამოჩნდის უშუერებაჲ იგი გუამისაჲ მის ზრქელისაჲ. და ესრჱთ იქმნის გამოშობაჲ იგი ბოროტისაჲ წარდევნითა კეთილისაჲთა და კეთილი იგი არს, რომელი ახს კეთილსა მას პირველსა, რომელ არს ძირი ღმრთეებისაჲ. ხოლო რომელი არა ემსგავსოს მას, უკუე უეჭუელად შორს არს მისგან. და უკუეთუ შუენიერებაჲ ერთი რაჲმე არს, რომლითა მოგუეთხრობვის ღმერთი, უკუე გონებასაცა აქუს შუენიერებაჲ და ბუნებაჲ. ოდეს მისგან შეკრძალულ იყოს, იქმნეს იგი ხატ მსგავსისა მის. და ამის გამო უწყით, რამეთუ გუამი ესე ჩუენი ნივთიერი დამტკიცნის, ვიდრემდის განეგებინ იგი გონებისაგან, ხოლო ოდეს განთჳსდეს და განიყოს მპყრობელისა მისგან და გამოეშოვროს საზღვრისა მისგან კეთილთაჲსა, იქმნეს გუამი იგი ნივთიერი მიწევნულ უშუერებასა მიდევნებითა მით ნებისა თჳსისაჲთა, რომელი-იგი მიდრეკილ არს კეთილთაგან.

არამედ გამოძიებაჲ ესე ჩუენი მიზეზი არს მისი, რომელსა-იგი პირველ ვეძიებდით, ვითარმედ: ბუნებაჲ იგი გონებისაჲ ერთსა სამე[1] შინა ნაწილსა გუამისასა დადგრომილ არს ანუ-მე მიიწევის ყოველთა მიმართ ასოთა სწორებით? და აწ ესერა გამოგჳცხადებიეს, (20v) ვითარმედ ნაცილ არს თქუმული იგი მეტყუელთაჲ მათ, რომელნი იტყჳან, ვითარმედ: დაბრკოლებაჲ გონებისაჲ — საქმეთაგან თჳსთა. იქმნის[2] [ვ]ნებისა მისგან ყოველი, რომელი შე[ე]მთხჳის ტჳნსა, რომელი-იგი არს საყოფელი გონებისაჲ. არამედ ჩუენი იგი დამტკიცნა, რომელსა ვიტყოდეთ, ვითარმედ: ყოველთა ასოთა შინა დადგრომილ არს გონებაჲ მსგავსად საზომისაებრ თჳსისა და იქმს საქმესა თჳსსა სრულითა მით განგებითა, ძალითა მით გონებისაჲთა. გარნა თუ

[1] სამჱ. [2] იქმნნეს.

ევნოს რაჲმე ასოსა და ვერღარა ძრვიდეს მას გონებაჲ განგებით შემოხუევითა მით ვნებისაჲთა. და ამისთჳს ვაჴსენეთ ესე, ვითარმედ გონებაჲ განმგებს ღმრთისაგან და გუამი ესე ნივთიერი — გონებისაგან, ვიდრემდის ვეგნეთ ბუნებასა ზედა მისსა. და უკუეთუ შეიცვალოს მისგან, განეშოვროს მას მოქმედებაჲ იგი გონებისაჲ.

და მივაქციოთ კუალად მასვე სიტყუასა და ვთქუათ, ვითარმედ ოდეს გუამი ჰგიეს ბუნებასა ზედა თჳსსა და არა შეიცვალის მისგან, არს უკუე გონებაჲ განმგებელ მისა. გარნა უკუეთუ ვნებულ არს ასოჲ, მიერითგან არღარა იქმნ საქმესა თჳსსა გონებაჲ, რამეთუ ვერ დაიტჳის ასომან მან ვნებულმან. და კუალად ეგებოდა დამტკიცებაჲ სიტყჳსაჲ ამის ჩუენ მიერ უცხადესითა პასუხითა, უკუეთუმცა არა უძნდა მსმენელთა სიტყუაჲ ჩუენი, არამედ კუალადცა გუნებავს მოღებად მცირედი სიტყუაჲ გამოცხადებისათჳს ამის საქმისა.

## თავი ႨႢ

**და თქუა მეცამეტისა თავისათჳს ძილისათჳს და ფქნარებისა და სიზმართათჳს**

რამეთუ ცხორებაჲ გზათა მათ ნივთიერთაჲ მოდინარეთაჲ მიმსგავსებულ არს წყალსა მდინარესა, რომელსა მარადის (21r) მოერთვის დინებაჲ წყაროჲთ თჳსით. და უკუეთუ არს წარსადინელი მისი ღელესა გინა უბეანსა, აღმოავსის ადგილი იგი. და რამეთუ ვერ დააყენის მდინარჱ იგი ადგილმან მან ერთმან, არამედ რომელიმე მიდის და რომელიმე მოდის. ეგრეთვე არს ცხორებაჲ ესე სიყმოჲსაჲ ძრვით და დინებით. და რამეთუ ნივთნი ესე წინააღმდგომნი მარადის იძრვიან და იქცევიან, ხოლო რაჟამს დასცხრის ძრვაჲ მათი, დასცხრის ცხორებაჲცა იგი. ვითარცა-იგი სიუზმესა შეუდგს სიმაძღრჱ და კუალად სიმაძღრესა სიუზმჱ და ძილმან წარდევნის შრომაჲ უძლურებისაჲ და კუალად უძლურებამან განაგის ვნებაჲ იგი ძილისაჲ. რამეთუ დაუდგრომელ არს თითოვეულთა მათგანი საქმესა ზედა თჳსსა. არამედ თითოვეული ეწევის მოყუასსა თჳსსა და ვითარცა ესე შეუდგს ერთი ერთსა, ეგის ბუნებაჲ წესსა ზედა თჳსსა დადგრომილი: და უკუეთუმცა ცხოველნი მარადის დადგრომილ იყვნეს შრომასა ზედა ყოფისა მათისასა, იქმნნესმცა ასონი მათნი შრომისაგან დამჴუებულ. და განსუენებაჲ ჴორცთაჲ ნიადაგი აღსძრავს სიცონილსა და მოატყუებს დაჴსნილობასა. ხოლო რაჟამს მიიღის ბუნებამან ორთავე ამათგან ზომით ჟამსა განზოგებულსა, იქმნის იგი ძალ მისა დაშთომად შეცვალებისა წინააღმდგომთა მიმართ, ვითარ-იგი ვთქუთ. ხოლო ოდეს დაშურის გუამი უძლურებისაგან და მერმე მიეცის მას განსუენებაჲ ძილისაგან, ემსგავსის იგი ცხენთა მათ დამაშურალთა სრბისაგან, რომელთა შემდგომად მისა ეპოვის განსუენებაჲ.

ეგრეთვე ძილმან შეკრძალვით აიძულის გუამსა, რაჲთა განიყონ საზრდელი იგი (21v) ყოველთა შინა განსავალთა გუამისათა დაუყენებელად, არა თუ რომელმანმე შრომამან დააყენის განსლვაჲ მისი. და ვითარცა შემოიღის ქუეყანამან ნოტიამან ორთქლი, რაჟამს მიეფინოს მცხინვარებაჲ მზისაჲ, ეგრეთვე იქმნის გუამთა ჩუენთა, რაჟამს განატფის საზრდელი წყურვალებისაგან ბუნე-

ბითისა. და მერმე[1] აღვიდის ორთქლი იგი წულილი და მიიწიის თავად მსგავსად კუამლისა, რომელი ეცის კედელსა. და მაშინ ორთქლი იგი განიყვის განსავალთა შინა საგრძნობელთასა და უქმ-იქმნის საქმისაგან თჳსისა. და გამოჰკრთის ორთქლი იგი მუნით. ხოლო დაწუხვაჲ თუალთაჲ არნ დამძიმებისაგან წამწამთაჲსა მის ზედა მსგავსად ტყვისა. და ეგრეთვე ყურნი აღივსნიან ორთქლითა მით მსგავსად კარდაჳშულისა სახლისა და ესეცა დასცხრის ბუნებითისაგან საქმისა თჳსისა. და ამას ეწოდების ძილ დაყრუვებისათჳს საგრძნობელთაჲსა გუამსა შინა, რაჲთა განჰმარჯუდეს გზაჲ საზრდელისაჲთჳს და განვლნეს ყოველნი განსავალნი თჳსნი.

და ამისთჳს, რაჟამს დაიწრდეს შინაგანი საგრძნობელი ორთქლისა მისგან და და[ა]ყენის ძალი სიყშოჲსა მისგან, მაშინ განწუდიან ლარნი ბუნებით და შეწურვილი შეიწურის იწროვებისაგან, ვითარცა მრცხელმან რაჲ შეწურის სამოსელი. ხოლო ადგილი იგი ჴორცთაჲ შეძერწულ არს სიმრავლითა ლართაჲთა. და ოდეს გამოვიდის მისგან ორთქლი იგი, შეჰყშირდის, რამეთუ ვერ განვიდის ორთქლი იგი ადგილთაგან შეძერწულთა ერთბამად. და მერმე დაშთომილი მისგან განვიდის მით არით და ამას ეწოდების ფქნარება, (22r) რაჟამს მოჰფოლხუდის ნიყბერი და მოეხჳს შინაგან ჴორჳსა სული მრგულიად, რაჲთა განიყვანოს მუნით ნეშტი იგი ორთქლისაჲ მის მიმსგავსებული სიყშოსა კუამლისასა და არნ ესე უფროჲს ხოლო შემდგომად ძილისა, რაჟამს დაშთომილ არნ ნეშტი რაჲმე ორთქლისაჲ მის.

და ესეცა მოასწავებს, ვითარმედ გონებაჲ შეყოფილ არნ ბუნებასა, რამეთუ ოდეს-იგი მღჳძარჱ არნ, არნ იგი მოძრავ და წარმართებულ საქმჱ მისი. ხოლო რაჟამს მიდრკის ბუნებაჲ ძილად, და დაშთის[2] გონებაჲ უქმად და უძრავად. გარნა უკუეთუ ვინმე ჰგონებდეს, ვითარმედ უცნებათაჲ იგი სიზმართა ძრვაჲ არს და საქმჱ გონებისაჲ ძილსა შინა. ხოლო ჩუენ ესრჱთ ვიტყჳთ, ვითარმედ საქმჱ ჭეშმარიტი მისი იგი არს, რომელი არნ სიბრძნით და გულისხმის-ყოფით. ხოლო რომელი-იგი ძილსა შინა [ა] რნ, უცნებაჲ მრავალსახჱ არნ. ესე მსგავსებაჲ მრავალსახეთაჲ[3] რაჲმე საქმისა მისგან გონებისა მღჳძარისა შელულვილ საშუმინველისა მისგან პირუტყუებრისა, ვითარცა გამოისახის. რამეთუ სული ოდეს მარტოჲ დაშთის საგრძნობელთაგან ძილსა შინა, მაშინ უქმ-იქმნის საქმისა განგებისა უეჭუელად, ხოლო ოდეს დაეყენნიან საგრძნობელნი, გონებაჲცა დაეყენის მათ თანავე საქმისაგან თჳსისა.

და დამტკიცებასა ამისსა მოასწავებს საქმჱ ესე. რამეთუ ოდესმე იხილის კაცმან ძილსა შინა, ვითარმცა თანა-ეყოფვოდა უშუერსა რასმე და უსახურსა საქმესა, რომელსა უკუეთუმცა მღჳძარჱ იყო, არამცა შეეხო მას, რაჟამს-იგი გონებაჲ გუამსა განაგებნ გულისხმის-ყოფით; არამედ ვჰგონებ, ვითარმედ ძალი კაცისაჲ უაღრესი, რაჟამს დაყუდნის ძრვისაგან საგრძნობელთაჲსა, (22v) ხოლო ნაწილი იგი მზრდელ[ი] იქმნ ძილსა შინა უცნებათა[4]; რომელსა-იგი იგონებნ მღჳძარებასა შინა, იწურთინ და გამოისახვინ იგი მერმეცა. და იხილავნ მძინარჱ იგი ძილსა შინა საქმეთა, რომელ არა არიან ჭეშმარიტ და არცა ცხად, არამედ შეცთომით და უგულისხმოდ.

და ვითარცა გუამსა შინა თითოვეული ასოჲ იქმს საქმესა ბუნებითსა არა ხოლო თავსა თჳსსა ოდენ, არამედ სხუათაცა ასოთათჳს, რომელნი შეძერწულ

---

[1] მერმჱ. [2] დაშთეს. [3] მრავალსახელთაჲ. [4] უცნებანი (უცნებათა Jer. 44).

არიედ მისა, რამეთუ ვნებითა მისითა ევნებინ მათცა. ესრჱთვე კუალად სულსაცა შინა იქმნის, რამეთუ ოდეს-იგი არნ ერთი რაჲმე დაყენებულ და მეორჱ იძრვინ, გუამიცა ყოველი იძრვინ ნაწილსა მას თანა. რამეთუ ვერ ეგების განთჳსებაჲ შეყოფილისაჲ ბუნებით, რომელნი-იგი შეყოფილ არიან ძალითა მით ბუნებისაჲთა გონებისაგან. არამედ ოდეს-იგი მლჳძარე[1] ვიყვნით, გონებაჲ უფლებნ და საგრძნობელნი არიან მისა მსახურ და გუამი არავე კიდე არნ განგებისაგან მათისა და რამეთუ გონებაჲ მავნებელ არს საზრდელისა და საგრძნობელნი შემწყნარებელ მისა. და ამის ყოვლისა წინაალმდგომსა ვხედავთ, რომელსა შინა ოდესმე ძილმან მან მზრდელმან სხუანი იგი დააყენნის, დალაცათუ სხუაგან წარვიდიან ცხადად. არამედ ოდეს არნ ძალი იგი მზრდელი განმყვანებელ და მაქმნეველ ყოველსა ბუნებასა, ამისთჳს არა უქმ-იქმნის ძალი გრძნობისაჲ და ვერ ეგების, თუმცა უქმ იყო ყოველი, რომელი არს ბუნებითი. არამედ საქმჱ საგრძნობელთაჲ უჩინო არნ, ოდეს-იგი უქმ არნ ძილისაგან. და ესრევე-სახედ არნ გონებასა შინა დასაბამი უნდოსა შინა, რამეთუ ოდეს შეიძრის, შეიძრის მის თანა (23r) გონებაჲ და ოდეს დასცხრის, დასცხრის მის თანა გონებაჲცა სახედ ცეცხლისა. და ცეცხლი რაჟამს ედებინ ბდჳნვარედ და არა ალატყინის იგი ქარმან, არა დაშრტის და არცა შეუდვის გარემოჲს, არამედ ნაცვალად ალისა გამოსცის კუამლი აერად მიმართ. ხოლო რაჟამს დაჰბერის ქარმან, გარდაიქცის კუამლი იგი მისი ალად. ეგრეთვე გონებაჲ, ოდეს დაეყენის საქმჱ მისი საგრძნობელთა შინა ძილისაგან, დანელდის, ვერცა უძლავნ აღგზებად მათ გამო და ვერცა დაშრტის სრულიად, არამედ იძრვინ უსუსურად საქმითა დარჩთა. და ვითარცა მძნობარი მცემელი ებნისაჲ, რაჟამს არიედ ძალნი იგი ებნისანი ნოტია და მოფოლხუებულ, ვერ გამოსცის ჴმაჲ იგი მათგან შეზავებულად, დალაცათუ ჴელი იგი მცემელისაჲ მის ჴელოვნებით იქმნ, არამედ არა ჴმა-სცემედ ძალნი იგი, ვითარ-იგი მას ჰნებავნ. დალაცათუ აღმოსციან ჴმაჲ, არამედ არა არნ იგი შეზავებულ და შუენიერ, არამედ უშუერ. ეგრჱთვე არნ ქნარი იგი საგრძნობელთაჲ რაჟამს მოჰფოლხუდის ძილსა შინა, რამეთუ მძრველი იგი მათი დაცხრომილ არნ სავსებისაგან გუამისა, გინა თუ მოძრავ არნ უსუსურითა ძრვითა, ოდეს ჭურჭერნი იგი მისნი ვერ შემძლებელ არიედ შეწყნარებად საქმესა განმგებელისა მათისასა. ამისთჳს არნ ჩუენებაჲ იგი შეშფოთებულ და წინაჲსწარ-ცნობაჲ იგი მლჳძარებისაჲ შესულებულ ჩუენებითა მით მაეჭუებელითა. ოდესმე აუწყებს სიზმარი ყოფადსა რასმე, რამეთუ უფროჲს არს ფრიად სიწულილადჱ იგი გონებისაჲ სიყშოსა გუამისასა. ამისთჳს, რომელი-იგი იხილვის ძილსა შინა, ვერ ადვილად განიმარტის თჳთებაჲ მისი (23v) განმარტებულად, რაჲთამცა იყო ჭეშმარიტად მსგავსებით და უცნებით არნ. და ესევითარითა უცნებითა იხილა ღჳნის-მნემან მან ფარავოჲსმან, ვითარმედ წურვიდა იგი ყურძენსა სასუმელსა შინა ფარავოჲსსა. ეგრჱთვე მეპურეთ-მოძღუარმან იხილა, ვითარღამცა ლანკლაჲ ედგა თავსა ზედა თჳსსა და თითოვეულმან მათმან იხილა, რომელსა იქმედ მლჳძარებით, რამეთუ წინაჲთ ცნობაჲ იგი ჩუენებისაჲ საქმისა მათისაჲ იყო, ეუცა სულსა, რაჲ-იგი იხილეს მოწევნადი საქმისაჲ.

ხოლო უკუეთუ დანიელ და იოსებ[2] და მსგავსნი მათნი ძალითა მით საღმრთოჲთა სცნობდეს მოწევნასა მას საქმეთასა, არა არს უკუე ესე საქმეთაგანი სათანადოთაჲ, რომელთა ჩუენ მოვაჴსენებთ. და არცა არს იგი ძალისაგან სი-

[1] მღვიძარჱ. [2] იობ (იოსებ Jer. 44).

ზმართაჲსა და არცაღა ჯერ-არს ჩუენდა თქუმად, ვითარმედ ყოველი, რომელი იხილეს წმიდათა მათ მღჳძარებასა შინა, ვითარმედ ჩუეულებისაებრ ბუნებისა იყო და არა თუ ღმრთისამიერი ჩუენებაჲ. და ვითარცა ყოველნი კაცნი განაგებენ თავთა თჳსთა გონებითა თჳსითა და მცირედნი ჩუენებასა ღირს-იქმნებიან ღმრთისამიერსა, ეგრეცა ყოველნი კაცნი ბუნებით სიზმართა იხილვენ ძილსა შინა და რჩეულნი იგი, რომელნი ღირს არიედ, იხილიან ჩუენებაჲ ჭეშმარიტი ძილსა შინა. და უკუეთუ მეფჱ იგი მეგჳპტელთაჲ ფარაო და თავჭედი ბაბილოვნელი ნაბუქონდონოსორ მიიწინეს ღმრთისა მიერ ცნობასა მოწევნადთასა, ესე ღმრთისამიერი განგებულებაჲ იყო. ჯერ-ვიდრემე-იყო, რაჲთა გამოცხადნეს სიბრძნჱ იგი დაფარული წმიდათაჲ მათ, რაჲთა არა უმეცარ იყვნენ კაცნი დიდთა მათ სარგებელთა მათთა. და ვითარ-მე-მცა მიწევნულ იყო (24r) დანიელ საზომსა თჳსსა, უკუეთუმცა არა ქურუმნი იგი და გრძნეულნი უმეცარ-ქმნულ იყვნეს ჩუენებასა მას ნაბუქონდონოსორისსა? და უკუეთუმცა იოსებ დაშთომილ იყო საპყრობილესა შინა, ვითარმცა ცხოვნდა ეგჳპტჱ განგებითა მისითა? რამეთუ ოდესმე არიედ საქმენი სიზმართანი შემსგავსებულ საქმეთა გუამისათა. ამისთჳსცა იხილავნ წყურიელი, ვითარღა-მცა იქცეოდა იგი მდინარეთა ზედა. ეგრეცა მშიერი იგი ჰხედავნ ვითარცა მიღებასა ჭამადთასა. ეგრეცა ჭაპუკი იგი, განჴურვებული ტრფიალი, ჰხედავნ მსგავსსა აღძრვისა თჳსისასა და ოდესმე საქმითცა აღასრულის უცნებაჲ იგი ძილსა შინა.

და მეცა გამოცდილებაჲ მაქუს მცირედ სიზმრისაჲ, ვჰკურნებდი ოდესმე უძლურსა თავქედეანსა. და დამძიმებულ იყო იგი ჭამადისა რაჲსამე მიღებითა და იწყო ღაღადებად და ჴმობად და იტყოდა, ვითარმედ აღივსო მუცელი მისი და ნაწლევნი მისნი სიყშოჲსაგან მძიმისა .და მას ჟამსა მოახლებულ იყო მისა ლხინებაჲ ოფლითა. და კუალად იწყო ჴმობად და ღაღადებად და იტყოდა, ვითარმედ კაცთა ვიეთმე დამასხეს კოკითა წყალი გრილი. ესრე-სახედ[1] იყო იგი, ვიდრემდის მოიქცა საქმჱ მისი ცხადად და ვითარ გამოეცა ოფლი ფრიად და განიჴსნა მუცელი მისი. რომელი-იგი ვერ შეუძლო სნეულმან მან მითხრობად ჩუენდა გამოცხადებით ვნებისაგან ბუნებისა და სიფიცხლისაგან სენისა, შეუძლო მძინარემან ძილსა შინა თჳნიერ სენისა სიწულილადითა გონებისაჲთა. და აწ ესრჱთ გუეუწყების მკურნალთაგან ჴელოვანთა, ვითარმედ საქმჱ სიზმართაჲ მრავალ-სახედ მო (24v) ასწავებს სენთაებრ მათთა. რამეთუ სხუაჲ არნ სიზმარი, რომელსა ელმინ სტომაქი და სხუაჲ არნ სიზმარი მათი, რომელსა ელმინ თავი. ეგრევე-სახედ, რომელთა თანა არნ სავსებაჲ სტომაქისაჲ, სხუაჲ არნ სიზმარი მათი და სხუაჲ არნ კაეშნეანთაჲ მათ და მუცელ-ჴსნილთაჲ ამისთჳს, რამეთუ ძალსა მზრდელსა აქუს ნაწილი ძალისაგან გონიერისა შეზავებით, ხოლო რომელსა ეუფლის სენი, არნ სიზმარიცა იგი შემსგავსებულ მისა. და კუალად არიედცა სიზმარნი მსგავსად საქმეთა კაცთაჲსა, რამეთუ სხუაჲ არს სიზმარი ქველთაჲ და სხუაჲ არს ჩუკენთაჲ, და სხუაჲ არს ღირსთაჲ და სხუაჲ არს მეძავთაჲ, და სხუაჲ არს უხუთაჲ და სხუაჲ არს ძჳრთაჲ. და უჯეროვნეს არს, უკუეთუმცა ვინმე თქუა, ვითარმედ საქმენი ესე ნაწილისაგან პირუტყუთაჲსა სულსა თანა დაშთიან ძილსა შინა ჩუეულებისაებრ და ვითარ-იგი კაცი მღჳძარებასა შინა დადგრომილ არნ და შეყოფილ საქმესა თჳსსა.

[1] ესრჱ.

თავი ႨႣ

**და თქუა მეათოთხმეტისა თავისათჳს, რამეთუ გონებაჲ არა ერთკერძოსა გუამისასა ჰგია და განყოფაჲ აღძრვათაჲ სულიერთა და ჴორციელთაჲ**

არამედ თანა-წარვჰჴედით მრავალსა, რომელსა შინა ვიყვენით და ძიე-ბა-გუეყო გონებისათჳს, ვითარმედ არა ერთსა შინა ასოსა დამკჳდრებულ არს, არამედ ყოველთა ასოთა მისწუდების სწორებით და ძრვაჲ მისი ყოველ-თა შინა ასოთა არს სწორად გონებისა მის, რომელ არს მას შინა. და ოდესმე შეუდგის გონებაჲ ძრვათა ბუნებისათა და ექმნის მათ მსახურ. რამეთუ ოდეს-მე ბუნებამან გუამისამან წარიმართის და ეუფლის და მოატყუს წუხილი და სიხარული. და არნ მიზეზ (25r) მათა გულისთქუმაჲ ჭამადისაჲ გინა თუ სიტ-ყჳსა რაჲსამე, რომელი შეაშუნ საგრძნობელთა. მაშინ გონებაჲ იქმნის მომგე-ბელ გუამისათჳს წულილადთა მიერ ღონეთა, რომლისათჳს-იგი გული-უთ-ქუამნ და სწადინ გუამსა. არამედ ესევითარი არა არნ გარნა პირუტყუსახეთა კაცთა შორის, რომელთა დაამორჩილიან გონებაჲ ნებასა ჴორცთასა. ხოლო რომელი სრულ არნ სათნოვებითა კაცთა შორის, არა არნ ესე ესრჱთ, არამედ გონებაჲ არნ მათ შორის წინამძღუარ საქმით და არა თუ მიდევნებულ ნება-სა მას და გამომრჩეველ არნ იგი მათთჳს სიკეთესა საზომით.

და რამეთუ ვჰპოვებთ ძალსა შინა ცხორებისასა სამსა განყოფასა: ერთი იგი არს მზრდელი თჳნიერ გრძნობისა და მეორჱ იგი არს მზრდელ გრძნო-ბითა და მესამჱ იგი არს სრულ მეტყუელებითა, რომელი-იგი არს აღმკულ სხუათა მათგან. და ნუ ვინ ჰგონებნ, ვითარმედ შეზავებულობასა შინა კაცი-სასა არს სამი სული, არამედ სული იგი სრული ერთი არს, გონიერი იგი უსხეულოჲ, შეზავებული ბუნებითა მით სხეულეანითა. ხოლო ბუნებაჲ იგი ნივთიერი ყოვლითურთ შეცვალებასა და ხრწნილებასა ქუეშე[1] არს. და უკუ-ეთუ იყოს მას შინა ძალი მზრდელი, უკუე ძრვაჲ მისი არს აღორძინებით და აღმატებით. და უკუეთუ დააკლდეს ძალი ცხორებისაჲ, მიდრკეს ძრვაჲ მისი რყუნილებად. და არა არს ძალი გრძნობისაჲ[2] თჳნიერ შანთისა მის ნივთიერი-სა და არცა ძალი გონიერი თჳნიერ გრძნობისა.

თავი ႨႤ

**და თქუა მეათხუთმეტისა თავისათჳს, სულისათჳს: ჭეშმარიტად (25v) სახელ-ედების სული მეტყუელი, ხოლო სხუანი იგი სახელ-დებულ არიან სულად ზიარებითა ხოლო სახელისაჲთა და რამეთუ ყოველი ძალი გონებისაჲ განფენილ არს ყოველსა შინა გუამსა თითოეულსა ასოსა მსგავსად ძალი-სა მათისა**

და უკუეთუ ზოგი დაბადებულთაგანი საქმესა ზრდისასა ქუეშე[3] არს და ზოგი გონებისაგან ძალითა საგრძნობელთაჲთა, უკუე არა არს ამას შინა შუე-ნიერებაჲ და არცა მეორესა შინა გონებაჲ. და აწ ნუ ვინ ჰგონებს, ვითარმედ სულნი მრავალ არიან, რამეთუ ყოველი, რომელი არს, ოდეს არნ სრულ, რომ-ლისა მიმართ იჩემის, არნ სიხარული იგი, რომელი იწოდის ჭეშმარიტებით.

---

[1] ქუეშჱ. [2] ბრძნობისაჲ (გრძნობისაჲ Jer. 44). [3] ქუეშჱ.

ხოლო ოდეს არა ყოვლით სახით არნ ჩემებაჲ იგი მისა მიმართ, ნაცილ იქმნის ჩემებაჲ იგი, ვითარცა-სახედ, რაჟამს იხილო კუეზაჲ იგი ჭეშმარიტი, სთქუა, ვითარმედ კუეზაჲ არს ესე პურისაჲ, ხოლო რაჟამს იხილო კუეზაჲ გამოთლილი ქვათაგან და აქუნდეს მას სახჱ და ფერი და ყოველი საკუთრებაჲ მსგავსი ჭეშმარიტისა მის კუეზისაჲ, გარნა ოდეს არა არნ იგი საზრდელ, არა ეწოდების მას კუეზა ჭეშმარიტ, არამედ — კუეზა მიმსგავსებით, ოდესღა ქვისაჲ არნ. და ყოველსა, რომელსა არა ჭეშმარიტად აქუს სახელი ბუნებით, ამას ეწოდების სახელი მიმსგავსებით. ხოლო ეგრევე-სახედ ვიტყჳთ, რამეთუ ჭეშმარიტი და სრული სული გონიერი არს და სისრულჱ მისი მეტყუელებაჲ არს. დაღათუ სხუაჲ რაჲმე იყოს გარეშე ამისა[1], ამას ეწოდების მსგავსებით ხოლო, და არა თუ სულ ჭეშმარიტად. არამედ საქმჱ არს შეტყუებული ცხოველთაჲ ჩემებული სულსა.

ამისთჳს განჰმარტა დაბადებამან მოგებისათჳს საცხოვართაჲსა შესაჭმელად, (26r) რაჲთა იყვნენ ვითარცა მწუანვილნი მდელოთანი[1*], რამეთუ არა შორს არიან ბუნებისაგან მცენარეთაჲსა და არა გრძნობითა, რომელ აქუს. ხოლო ოდეს მწუანვილიცა იზარდების და აღორძნდების თჳნიერ გრძნობისა, გულისხმა-ყონ კორცთ-მოყუარეთა მათ და არა შეიკრას გონებაჲ მათი ფრიად ხილულთა მათგან პირუტყუებრთა, არამედ უცალო-ყონ გონებაჲ მათი სათნოვებასა სულისასა. და რამეთუ სული ჭეშმარიტ არს, მის გამო გულისხმა-ვჰყოფთ. ხოლო ყოველნი პირუტყუნი საგრძნობელთაგან მიუდგან[2] ნებასა თჳსსა ყოველსა.

არამედ განგრძობამან სიტყჳსამან და გამოძიებამან მიგჳყვანნა სხუად და დაუტევეთ, რომელი-იგი წინაჲსწარ გჳღირდა თქუმად, საქმჱ იგი გონებისაჲ კაცისა თანა, გინათუ ნივთიერებაჲ ბუნებისაჲ. რამეთუ ვეძიებთ, რომელსა ამათგანსა შინა არს გონებაჲ ჩუენ შორის, გინათუ ასოსა რომელსა შინა დადგრომილ არს. ჩუენ ვიტყჳთ, ვითარმედ განზოგებით არს ყოველთა ასოთა შინა, რამეთუ არა შეცვულ არს იგი შინაგან გუამსა, არამედ შეუცავს მას გუამი გარეშჱთ. რამეთუ ესე არა ითქუმის ჭეშმარიტად გინა წყლის სავსებელი[სა], გინა სხჳსა რაჲსათჳსმე ჭურჭრისა, რომელთა შინა შეეყენებიან გუამნი. ხოლო შეყოფაჲ გონებისაჲ გამოუთქუმელ არს და მიუწდომელ, რამეთუ შინაგან არს. და რამეთუ უკორცოჲ შეუპყრობელ არს გუამთაგან გარეშჱთცა. რამეთუ გუამნი შეპყრობილ არიან უკორცოთაგან, არამედ გონებაჲ შეერთვის ბუნებით საქმითა მოუგონებელითა და გამოუთქუმელითა. და იგი ჩას მას შინა და მისგან დაუყენებელად და დაუდგრომელად საქმი(თა) (26v) მით, რომლითა ვერ შემძლებელ ვართ სიტყუად და მითხრობად. არამედ ოდეს არნ ბუნებაჲ მდგომარჱ მტკიცჱ და იქმნ საქმესა თჳსსა განგებითა გონებისაჲთა. ხოლო უკუეთუ შე[ე]მთხჳის მას ვნებაჲ რაჲმე, მაშინ გონებაჲ იქმნის დაღონებულ და მკელობელ.

არამედ მოვიდეთ მასვე სიტყუასა საღმრთოსა, რომელი თქუა, ვითარმედ: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“[2*].

---

[1] გარეშჱ ამისსა. [2] მიოდგან.

[1*] შდრ. შეს. 1, 30. [2*] შეს. 1, 26.

## თავი ႨႥ

**და თქუა მეათექუსმეტისა თავისათჳს, გამოძიებისათჳს, რომელი თქუა ღმერთმან „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“, და მას შინა არს ძიებაჲ მსგავსებისათჳს, გინა ვითარ ჰგავს ვნებადი იგი, რომელსა არა თანა-აც ვნებაჲ და მოკუდავი უკუდავსა მას, ვითარ ეგების ყოფად მსგავსთა შორის ღმრთისათა მამალი და დედალი**

რამეთუ აგონეს გარეშეთა[1] მათ ბრძენთა, რაჟამს მიხადეს დიდებულებასა კაცისა გონებაჲ, უნდოჲ და უსუსური, რაჟამს ესმა, ვითარმედ მსგავს არს კაცი დიდსა ამას სოფელსა და რამეთუ კაცი სოფელი არს მცირჱ დიდსა შინა, რამეთუ სტჳქისნი იგი ყოვლითურთ პოვნილ არიან მას შინა. და აწ რომელნი-იგი ესოდენითა დიდებითა ადიდებენ კაცსა, სახელისა ამის ძლით დაავიწყდა მათ, ვითარმედ მას ადიდებენ, რომლისა საკუთრებანი იგი მუმლთა და თაგუთაცა შინა იპოვებიან, რამეთუ აგებულებაჲ მათი ამათვე ოთხთა ნივთთაგან შეზავებულ არს და რამეთუ ბუნებაჲ ყოვლისა მწუანვილისაჲ, გინათუ მგრძნობელისაჲ, ამათგანვე არს. და რომელიმე ამათგანი განმრავლდის და რომელიმე შემცირდის. თქუედ უკუე, რასა ამსგავსებენ კაცსა ანუ (27r) რაჲთა მიზეზითა ცასა-მე-ა შეცვალებადსა ანუ ქუეყანასა განხრწნადსა ანუ მათვე-ა, რომელნი არიან შორის მათსა, რომელნი განქარვებად არიან განქარვებითა ამით ორთაჲთა? ანუ რასა-მე მიემსგავსების დიდებულებაჲ კაცისაჲ? არარაჲ დაბადებულთაგანსა ამის სოფლისასა, არამედ ხატსა დამბადებელისასა. აწ სთქუა სამე[2], რაჲ-მე არს სიტყუაჲ ესე ხატებისათჳს თქუმული, ანუ ვითარ მიემსგავსოს ჴორციელი იგი უჴორცოსა, გინა თუ საუკუნესა მას წარმავალი იგი, ანუ ვითარ ემსგავსოს განხრწნადი უხრწნელსა მას და შეცვალებადი შეუცვალებელსა, ანუ ვითარ — განფრდილი ბოროტსა შინა ყოვლად სახიერსა მას? განშორვებულად ვხედავთ ხატებასა მას ხატისაგან ჭეშმარიტისა, რამეთუ ხატებაჲ იგი, ოდეს არნ მსგავსი ძირისაჲ მის, რომელსა ზედა გამოხატულ არნ ჭეშმარიტად, უკუე ეწოდის ხატ და მსგავს. ხოლო უკუეთუ განშორვებულ იყოს მსგავსებაჲ მისი ძირისაგან, ამას არღარა ეწოდოს მსგავს, არამედ სხუაჲ რაჲმე. აწ ვითარ კაცი ესე ცხოველი და მოკუდავი განხრწნადი ხატი არს ბუნებისა მის წმიდისა დაუსაბამოჲსაჲ და უხრწნელისა და უკუდავისაჲ? არამედ სიტყუაჲ იგი საღმრთოჲ არა ტყუვის, რამეთუ იტყჳს, ვითარმედ პირველი იგი კაცი დაებადა ხატად ღმრთისა და რამეთუ უძლური ბუნებაჲ კაცობრივი არა ჰგავს დიდებასა ღმრთისასა. რამეთუ ორნი ესე საქმენი ითხოვენ საზომსა თჳსსა, ოდეს შეეტყუას ბუნებაჲ ჩუენი ღმრთისა თანა, ანუ იპოვოს ხრწნილებაჲ ღმრთეებასა შინა, ანუ ხრწნილებაჲ კაცსა შინა, რაჲთა განმრავლდეს სიტყუაჲ ხატებისათჳს. (27v) და აწ უკუეთუ ვართ ჩუენ ვნებათა ქუეშე[3] და სალმობათა და მაღალ არს ღმერთი ამათ, და-უკუე-შთომილ არს სხუაჲ-ღა სიტყუაჲ, რომლითა გულისხმა-ვყოთ სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ, რომელსა იტყჳს: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“. და შემდგომიცა წმიდისა ამის წიგნისაჲ მოვაჴსენოთ და გამოვიძიოთ, ნუუკუე მუნით გულისხმა-ვყოთ და ვცნათ ჭეშმარიტი. და შემდგომად, რაჟამს თქუა „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“, და რაჲსათჳს იყოს, მოვაჴსენოთ უკუე ესეცა სიტყუაჲ: „და შექმნა კაცი ღმერთმან, ხატად ღმრთეებისა შექ-

[1] გარეშჱთა. [2] სამჱ. [3] ქუეშჱ.

მნნა იგინი, მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“[1*]. ხოლო ჩუენ გვთქუამს პირველცა და აწცა ვიტყჳთ, ვითარმედ სიტყუაჲ ესე ითქუა დაჳსნისათჳს მწვალებელთაჲსა, რაჲთა უწყოდით, ვითარმედ ძემან მხოლოდშობილმან შექმნა კაცი ხატად ღმრთისა, არა განვყოთ ღმრთეებაჲ მამისაჲ და ძისაჲ, რამეთუ რაჟამს სახელ-სდვა წიგნმან ღმერთსა შემოქმედად კაცისა, რომელი-იგი ითქუა მსგავს მისა. არამედ სიტყუაჲ ამისთჳს და-ღა-ვაცადოთ და მოვიქცეთ მასვე სიტყუასა, რომელსა ვეძიებდით, ვითარ კაცი ესე უძლური, ჰირსა შინა განფრდილი, და ღმერთი დიდებული და ამას ეწოდების მსგავს მისა. აწ უკუე გამოვიძიოთ სიტყუაჲ ზედა-მიწევნით, რამეთუ ვჰპოვებთ კაცსა მას მსგავსსა ღმრთისასა, ვითარმედ სხუაჲ იყო და არა აწინდელი ესე ჰირსა შინა განფრდილი.

„შექმნა კაცი ღმერთმან, ხატად ღმრთისა შექმნა იგი“. აწ უკუე განსრულდა დაბადებაჲ შექმნულისაჲ მის და კუალად შეუდგინა ამას და თქუა, ვითარმედ: „მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“. ხოლო მე ვჰგონებ, რამეთუ ყოველთა უწყიან (28r), ვითარმედ დედაკაცი და მამაკაცი გარეშე[1] არიან ძირისა მისგან, ვითარცა თქუა მოციქულმან, ვითარმედ: „ქრისტჱს მიმართ არცა მამაკაცი, არცა დედაკაცი“[2*]. არამედ მოაჳსენა ამას შინა განყოფაჲ კაცისაჲ. აწ უკუე დაბადებაჲ ჩუენი მრჩობლ არს. რომელიმე არს მიმსგავსებულ ღმრთისა და რომელიმე განყოფილ არს. რამეთუ თქუმული ესრჱთ იტყჳს შეერთებასა მას თქუმულისასა: და რამეთუ პირველად თქუა: „ღმერთმან შექმნა კაცი, ღმერთმან ხატად ღმრთისა შექმნა იგი“ და შემდგომად ამისა თქუა: „მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“ და ესე შორის არს მოგონებად ღმრთეებასა შინა. არამედ მე ესრე[2] ვჰგონებ, სიტყუაჲ არს დიდი წიგნთა შინა წმიდათა პოვნილ. და ესე ორ სახედ არს განშორებულ ფრიად ჳრთიერთას და კაცი მათ შორის. ვიტყჳ ბუნებასა მას საღმრთოსა, უჴორცოსა და ცხოველსა მას პირუტყუებრსა, არამეტყუელსა. რამეთუ პოვნილ არს ბუნებასა შინა კაცისასა საკუთრებაჲ ორთავე მათ ბუნებისაგან ღმრთეებისა: მეტყუელებაჲ და გულისჳმის-ყოფაჲ. და არა არს მას შინა მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ. და ესენი პოვნილ არიან ცხორებასა მას შინა კაცობრივსა. არამედ გუესწავა წიგნისაგან, ვითარმედ გონებიერი იგი მის გამო არს. და შემდგომად მისა ეწია კაცსა მსგავსებაჲ პირუტყუებრი. ხოლო პირველ თქუა, ვითარმედ „კაცი შეიქმნა ხატად ღმრთეებისა“, ვითარცა თქუა მოციქულმან, ვითარმედ: „არა არს მას შინა მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ“, და რაჲ-მე გულისხმის-ყოფაჲ არს ესე? და ნუვინ მაბრალებს მე, უკუეთუ დავამტკიცე ესე გულისხმის-საყოფელითა სიტყჳთა შურით. (28v) რამეთუ ღმერთი, რაოდენჯერცა ითქუას სახიერად კაცთა მიერ, ხოლო უზეშთაეს არს ყოვლისა[3] სახიერებისა[4]. და არა დაებადა კაცი თჳნიერ სახიერებისათჳს. და აწ ოდეს ესე ესრჱთ არს და ამისთჳს დაებადა ბუნებაჲ ჩუენი. და რაჟამს დაებადა, არა დაჰბადა იგი ნაკლულევანად და შექმნა მას შინა კეთილი რაჲმე, რომელი არს მას შინა, და კეთილი იგი არა თუ გუამი არს, არამედ სრულებაჲ კეთილთაჲ, რომელი დაჰბადა მას შინა, რაჟამს დაჰბადა კაცი არაარსებისაგან არსად, და არაყოფილი იგი — ყოფად. და შექმნა იგი დაუკლებელ კეთილთაგან, რამე-

[1] გარეშჱ. [2] ესრჱ. [3] ყ͠ი (ყ͠სა Jer. 44). [4] სახიერებისასა (ილ. აბულაძის გამ., გვ. 180).
[1*] შეს. 1, 27. [2*] გალ. 3, 28.

თუ კეთილნი იგი ფრიად არიან და აურაცხელ. ამისთჳს შეიკრიბა ყოველი იგი სიტყუამან, რაჟამს-იგი თქუა, ვითარმედ „ხატად ღმრთისა შექმნა იგი“. და ესე სიტყუაჲ მსგავსად სიტყჳსა მის, ვითარმცა თქუა, ვინ შექმნა იგი სავსჱ ყოვლითა კეთილითა. და უკუეთუ ღმერთი სრულებაჲ არს კეთილთაჲ და ესე ხატი არს მისი უკუე კეთილთა შინა, ვიდრე-მე მსგავს არს იგი ძირსა მას? და აწ უკუე არს ვიდრემე ჩუენ შორის ყოველი კეთილი და ყოველი სათნოვებაჲ და ყოველი მადლი და ყოველი სიბრძნჱ და ყოველი შემკულებაჲ კეთილისაჲ? პირველად ესე აზნაურებაჲ, რამეთუ არა არს კაცი დამონებულ, არამედ ჴელმწიფე[1], მოქმედ მსგავსად ნებისა თჳსისა, რამეთუ ყოველი, რომელი დაპატიჟებასა და იძულებასა ქუეშე[2] არს, არა არს მას შინა აზნაურებაჲ. არამედ აზნაურებაჲ ესე არს, რაჲთა აქუნდეს ჴელმწიფებაჲ ნებასა ზედა თჳსსა.

რამეთუ შუენიერებასა მას ხატებისასა უკუეთუ აკლდეს რაჲმე, არა არს იგი ხატ. ხოლო ერთი არს, რომელი განჰყოფს ღმრთეებასა კაცებისაგან (29r), რამეთუ იგი დამბადებელი არს და ესე — დაბადებული. და ამას განყოფასა კუალად შეუდგს თითოეულსა სხუაჲ და სხუაჲ საკუთრებაჲ, რამეთუ ვწამებთ, ვითარმედ დაუბადებელი იგი ბუნებაჲ შეუცვალებელ არს თჳსისაგან წესისა უკუნისამდე. ხოლო დაბადებული არა არს გარნა შეცვალებითა მის გამო, რამეთუ არა შეიქმნა ვიდრე შეცვალებაჲ, არა იქმნა და ძრვაჲ, რაჟამს იგი არაარსისაგან შეცვალა არსად მადლითა თჳსითა დამბადებელმან. და ვითარცა-იგი სახარებაჲ იტყჳს ხატისა მისთჳს კეისრისა, რომელი იყო ოქროსა ზედა, რომელი-იგი ხატი იყო მსგავსი მეფისაჲ სახითა და განთჳსებული მისგან[1*]. ნივთითა[3], ეგრევე ამას შინა ნაცვალად ხატისა მის გულისხმა-ვჰყოფ, რაჲ-იგი არს ბუნებასა შინა ღმრთეებისასა და რაჲ-იგი არს კაცებისასა, რომელსა შინა არს მსგავსებაჲ და განყოფაჲ ბუნებათაჲ, ვიტყჳ დამბადებელსა და დაბადებულსა, რამეთუ ესე მარადის ჰგიეს და ეგოს უკუნისამდე. ხოლო შექმნული იგი შეცვალებისაგან დაწყებულ არს, რამეთუ არა იყო და იქმნა. ამისთჳს მიეახლა მიდრეკასა, რამეთუ წიგნი იტყჳს, ვითარმედ, რაჟამს ცნა დამბადებელმან წინაჲსწარითა ცნობითა, ვითარმედ კაცი ესე ჴელმწიფე-ყოფად[4] არს და მავალი ნებასა ზედა თავისა თჳსისასა და რამეთუ მიდრეკადცა არს, ვითარ-იგი იქმნა, მაშინ გამოსახა ხატისა მისთჳს თჳსისა მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ, რომელნი-იგი არა არიან ძირსა მას შინა, არამედ, ვითარ-იგი ვთქუთ, მახლობელ არს ბუნებასა მას პირუტყუებრსა. და მიზეზი ამათისა დაბადებისაჲ არავინ უწყის, გარნა მათ და მადლმან მათმან, რომელნი თუალით-მხილველ იყვნეს სიტყჳსა მის[2*] (29v) ხოლო ჩუენ მსგავსად ძალისა ჩუენისა მიმსგავსებით და მიგუვებით ვთქუათ, რომელი მიეახლოს ჭეშმარიტსა მას სიტყუასა. ვითარ-იგი მოეცა ენასა ჩუენსა გამოცხადებითა გონებისაჲთა მათა მიმართ, რომელთა შეიწყნარონ იგი კეთილითა გონებითა. რამეთუ რაჟამს ითქუა, ვითარმედ „ღმერთმან დაჰბადა კაცი“, მოასწავა კაცებაჲ განტევებულად ხოლო და არა იყო მის თანა დაბადებულებაჲ იგი, არამედ სახელი ადამისი, ვითარ-იგი თქუა წიგნმან, უკუანაჲსკნელ აჴსენა და სახელი დაბადებულისაჲ კაცებად არა თუ სახელ-სდვა, არამედ შემკრებელი ყოვლისა სახისაჲ კაცებაჲ არს. აწ უკუე ამით სახელითა შემკრებელითა გულისხმა-ვყოთ, ვითარმედ პირველი იგი განმარტებაჲ სიტყუაჲ იყო ბუნებითისათჳს სათანადოჲ-

[1] ჴელმწიფჱ. [2] ქუეშჱ. [3] ნივთითითა. [4] ჴელმწიფჱ-.

[1*] ლ. 20, 24; მრ. 12, 16; მთ. 22, 20. [2*] შდრ. ლ. 1, 2.

სა და რამეთუ არა გჳღირს თქუმად, ვითარმცა იყო რაჲმე შეუსაზღვრებელ ღმრთისაგან ყოვლითა სისრულითა მათითა. და ვითარცა ოდეს სთქუა იგი ვინმე, დაღაცათუ არა გამოაცხადე სახელი, არამედ განაცხადე საზღვარი კაცისაჲ ყოვლითურთ სამკაულით და ჰასაკით და რაჲ-იგი მოასწავებს გუამსა მისსა, ეგრეცა ვჰგონებ, ვითარმედ შემზადებაჲ ერთისა კაცისაჲ ყოვლით კერძო სისრულე არს კაცებისაჲ ძალითა მით საქმისა მისისაჲთა*.

. . . . . . . . .

და რომელი-იგი აღდგეს უკუანაჲსკნელ აღსასრულსა სოფლისასა, ყოველთა მათ შორის იყოს ხატი იგი პირველი. ამისთჳს კაცსა ერთსა ეწოდების ყოველ, რამეთუ არა არს ძალსა შინა ღმრთისასა რომელიმე წარსრულ და რომელიმე მომავალ, არამედ ყოველივე ჰგიეს წინაშე მისა[1]. დაღაცათუ ჩუენ ველით სასოვებით, არამედ ღმრთისა თანა არს (30r) მოუკლებელ და ჰგიეს. და რამეთუ ბუნებაჲ ყოვლითურთ პირველითგან შემდგომადმდე[2] ერთსა შინა ხატებასა არს, ხოლო მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ განყოფაჲ არს, დამტკიცებისათჳს ნათესავობისა დაებადა ამით მიზეზითა, ვითარ ვჰგონებ.

## თავი ႨႦ

## და თქუა მეათშჳდმეტისა თავისათჳს, რაჲ მიუგოთ, რომელნი იკითხვიდენ განთესულობისათჳს და შობიერებისა, უკუეთუ შემდგომად ცოდვისა იქმნა და უკუეთუმცა კაცსა არა ეცოდა, ვინაჲ[მ]ცა იყვნეს სულნი?

რაჲ მიუგოთ მაცილობელთა მათ, რომელნი მეტყჳან ჩუენ, ვითარმედ: რაჲსა იქმნა შობაჲ შემდგომად ცთომისა, ანუ ვინაჲ ყოფად იყვნეს ნათესავნი, უკუეთუმცა პირველნი იგი კაცნი დადგრომილ იყვნეს უცთომელად? არამედ ვიდრე გამოძიებადმდე[2] სიტყჳსა ამის წინამდებარისა უმჯობეს არს, რაჲთა მოვიღოთ დასაჴსნელი სიტყუათა მათთაჲ, რომელნი წინა-აღმიდგებიან ჩუენ. რამეთუ იტყჳან, ვითარმედ პირველ ცთომადმდე[2] არა იყო შობაჲ და არცა განღებულ იყო სამოჲ ნათესავთათჳს. ხოლო რაჟამს გამოისხნეს სამოთხით შემდგომად ცთომისა და შემდგომად პატიჟისა და შურის-გებისა დედაკაცისა მის, და გუემითა და ტკივილითა შობისაჲთა, რომელსაცა ღირს იყო, მაშინ იცნა ადამ ცოლი თჳსი და მიერითგან იწყეს შობად. აწ ოდეს არა იყო სამოთხესა შინა მეუღლებაჲ და არცა ცნობაჲ საწოლისაჲ და არცა შობაჲ და არა იძულებით შესცთეს, არა ვიდრემე ყოფად იყვნეს ნათესავნი. და უკუეთუმცა არა მადლი იგი ცხორებისაჲ მიწევნულ იყო სიკუდილად და იქმნა ქორწინებაჲ გზა (30v) დადგრომითა ბუნებისაჲთა, რომლითა იქმნა შესლვაჲ მრავალთაჲ ორთა მათ წილ გამოსრულთა, ვიდრემდის ცოდვაჲ იგი იქმნა სარგებელ ნათესავისათჳს კაცთაჲსა, უკუეთუ არა ორნი, იგიმცა ხოლო პირველნი დაშთომილ იყვნეს, თუმცა არა ბუნებაჲ ძლევად სიკუდილისა შეძრულ იყო ყოფად ნათესავთა.

არამედ განცხადებულებაჲ სიტყჳსაჲ მის მათ უწყიან, რომელნი შერაცხილ არიან პავლე[4] მოციქულისა თანა, რომელნი მისწუდეს საიდუმლოსა მას სამოთხისასა. ხოლო სიტყუაჲ ჩუენი ამისთჳს ესე არს: და რაჟამს უვარ-

---

[1] მისსა. [2] -მდე. [3] ვინაჲმცა Jer 44. [4] პავლე.

* მისისაჲთა]+და თქუა: „დაჰბადა ღმერთმან კაცი ხატად ღმრთეებისა“; რამეთუ ხატებაჲ იგი არა ერთსა ნაწილსა შინა არს ბუნებისასა, და არცა მადლი საჩინოსა რასმე შინა არს არამედ ყოველსა ნათესავსა მისწუდების ძალი ესე და არს ამისა მაუწყებელ, რამეთუ გონებაჲ იპოვების ყოველთა კაცთა შორის, რამეთუ არს მათ თანა გულისჴმაჲ და განზრახვაჲ. და ყოველი, რომლითა ვიცნობთ დამბადებელსა, იყო იგი დაბადებულსაცა თანა პირველ (Jer. 44. 78).

ყვეს სადუკეველთა მათ უვარის-მყოფელთა აღდგომისათა და წინა-უყვეს სიტყჳს-გებაჲ და აჴსენეს აღდგომაჲ და სახედ მოიღეს დედაკაცი იგი, მაშინ მიუგო უფალმან და გულისხმა-უყო არა ხოლო სადუკეველთა, არამედ ყოველთა წინააღმდგომთა უხრწნელისა მის ცხორებისათა. აღდგომასა მას ჰრქუა; „რამეთუ აღდგომასა მას არცა იქორწინებოდიან, არცა განჰქორწინებდენ“[1*], რამეთუ არღარა ჴერ-არს მათ ზედა უფლებად სიკუდილი, რამეთუ იყვნენ ვითარცა ანგელოზნი და ძენი ღმრთისანი[2*], ოდეს იქმნენ ძე[1] აღდგომის. და რამეთუ მადლი იგი აღდგომისაჲ არარას სხუასა გჳქადაგებს, არამედ მუნვე მიქცევასა, ვინაჲცა განვისხენით პირველ, რამეთუ გზაჲ ცხორებისაჲ მის პირველისაჲ ესე მადლი არს: კუალად მკჳდრ-ყოფაჲ იგი სამოთხისაჲ, ვინაჲთცა გამოვედით. მაშინ ცხოველნი იგი იყვნენ ვითარცა ანგელოზნი. ხოლო მოსწავებაჲ ცხორებისა მის პირველისაჲ, ვითარმედ მსგავს იყო იგი ანგელოზთა ცხორებასა, მით გუეუწყა, რამეთუ მიქცევასა (31r) მას ჩუენსა მიემსგავსოს ცხორებაჲ ჩუენი ანგელოზთა ცხორებასა. და აწ ანგელოზთა შორის არა არს მეუღლებაჲ და არიან იგინი ფრიად და მრავალ გუნდ, ვითარ-იგი გჳთხრობს დანიელ ჩუენებასა მას შინა მისსა. და უკუეთუმცა არა გარდასრულ ვიყვენით წესისა მისგან ანგელოზთაჲსა, რომელსა ზედა ვიყვენით პირველ, და არამცა შეცვალებულ ვიყვენით მსგავსებისა მისგან ანგელოზთაჲსა, უკუე არა გჳჴმდა, რაჲთა იყოს განმრავლებაჲ ჩუენი მეუღლებით, არამედ ვითარცა-იგი არს სიმრავლჱ ანგელოზთაჲ თჳნიერ ამისა. და არს იგი მოუგონებელ და ვერ გულისხმის-საყოფელ. ეგრეთვე ყოფად იყო მათ შორისცა, რომელნი-იგი მცირედ რაჲმე დაკლებულ არიან ანგელოზთა განგებითა დამბადებელისაჲთა.

ხოლო უკუეთუ ვინმე შეიწრდეს გონებითა გამოძიებისათჳს სულთა არსებისა, უკუეთუ არა თანა-ედვა კაცსა კრულებაჲ მეუღლებისაჲ, ვჰკითხოთ უკუე დგომისათჳს ანგელოზთა არსებისა: ვითარ-მე არიან ერთბუნება და აურაცხელ სიმრავლითა ფრიად? ესე არს მიგებაჲ ჩუენი ამისთჳს: და ვითარცა იგინი მრავალ არიან თჳნიერ მეუღლებისა და რამეთუ მიქცევაჲ იგი კაცთაჲ წესსა ზედა ანგელოზთასა აღდგომასა მას მოასწავებს, ვითარმედ იყვნესვე ვითარცა ანგელოზნი.

და აწ მივიდეთ პირველსავე მას სიტყუასა: ვითარ, ოდეს შექმნა ღმერთმან კაცი ხატად თჳსა, გამოუსახა მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ? ესე არს რომელსა-იგი პირველ ვიტყოდეთ, რამეთუ რომელმან-იგი ყოველი დაჰბადა და კაცი ყოვლითურთ მსგავსად (31v) (და ხატად თჳსა), არა ჰგებდა, რაჲთამცა იხილვა განსრულებაჲ სულისაჲ, მიწევნული საზომსა თჳსსა, არამედ მწრაფლ იხილვა წინაჲსწარითა მით თხრობითა, რაჲ-იგი ყოფად იყო ბუნებაჲ კაცთაჲ. და ადიდა იგი დიდებითა მით ანგელოზთაჲთა დიდებულითა, რამეთუ იხილა წინაჲსწარითა ცნობითა, ვითარმედ დაუდგრომელ ყოფად არს ნებაჲ კაცისაჲ კეთილისა მიმართ და რამეთუ გარდამოვრდომად იყო იგი დიდებისაგან ანგელოზთაჲსა მცირედ დაკლებულ სიმრავლჱ სულთა მათ კაცთაჲ, რაჟამს გარდამოვარდა წესისა მისგან ანგელოზთაჲსა.

---

[1] ძჱ.

[1*] მთ. 22, 30. [2*] ლ. 20, 36.

## თავი ⴈⴡ

### და თქუა მეათრვამეტისა თავისათჳს, რამეთუ აღძრვაჲ პირუტყუებრი დამტკეცილი ჩუენ შორის არს მიზეზითა მახლობელობისა ჩუენისაჲთა მათა მიმართ

ეგრეთვე ცხორებასა ამას შინა აღორძინებითსა გამოისახა ბუნებასა შინა მათსა, რომელნი-იგი შეიცვალნეს, და დაენერგა მათ შორის დიდებისა მის წილ ანგელოზთაჲსა აღორძინებაჲ ესე პირუტყუებრი. და ვჰგონებ, ვითარმედ ამის გამო დავით წინაჲსწარმეტყუელმან უბადრუკებაჲ იგი კაცთა ბუნებისაჲ მოაჴსენა და თქუა: „კაცი პატივსა შინა იყო და არა[1] გულისხმა-ყო“[1*]. სახელ-სდვა პატივსა მას ანგელოზთა მსგავსებასა და ამისთჳს თქუა უდარჱს პირუტყუთასა ყოფაჲ მისი, რომელთა-იგი არა აქუს გონებაჲ. მიემსგავსა ჭეშმარიტად, რამეთუ პირუტყუებრი არს იგი, რომელმან შეცვალა ცხორებაჲ იგი მიდრეკითა მისითა ნივთიერად. და ამით ვჰგონებ, ვითარმედ ვნებანი იგი მრავალნი მით გამოდიან კაცთა ცხორებისაგან (32r), რამეთუ არავე განშორვებულ ვართ მათგან. და მოწამე[2] არს ესე, რამეთუ სენი იგი, რომელ არს პირუტყუთა შორის, არს იგი ჩუენ შორისცა. და არა ჯერ-არს თქუმად, ვითარმედ სენი ესე, რომელ არს ჩუენ შორის, იქმნა იგი მიმსგავსებითა ჩუენითა ღმრთეებასა. არამედ ცხორებაჲ იგი პირუტყუებრი წინაჲსწარ ქმნულ იყო დაბადებასა შინა, რომელი-იგი ვთქუთ პირველად, სახჱ იგი მიზეზთა მისთაჲ. და რამეთუ კაცმან მოიგო შობიერებაჲ მსგავსი პირუტყუთაჲ და ამის გამო სხუაჲცა იგი, რომელ არს ბუნებასა შინა მათსა, შეეყო იგი მას. რამეთუ ვერ ეგების მსგავსებად გულის-წყრომაჲ იგი, რომელ არს კაცთა შორის, ხატსა ღმრთეებისასა, და არცა ჯერ-არს ჩემებად ბუნებასა მას დიდებულსა გემოჲს-მოყუარებაჲ რაჲმე და არცა სიჩუკნჱ შიშისაგან რაჲსმე, გინა თუ წარმდებებაჲ რაჲმე და არცა სიყუარული სიხარბისაჲ და არცა სიძულილი შეურაცხისაჲ. და ესე ყოველი და მსგავსი ამათი შორავს მსგავსებასა ღმრთეებისასა. არამედ ესე ყოველი მოიზიდა კაცმან ნაწილისა მისგან პირუტყუებრისა, რამეთუ ყოველი, რომელი მოიგო ცხორებამან პირუტყუებრმან დადგრომისათჳს ნათესავობისა და რაჲ-იგი მას შეაშუს ყოვლითურთ, მიიცვალა კაცისა თანა და დაადგრა მას შინა ესრჱთ, რამეთუ ცხოველნი იგი ჴორცის-მჭამელნი საკრძალავ არიან გულმწყრალობისა მათისათჳს. და მრავლის-მშობელნი იგი გულისთქუმის-მოყუარე[3] არიან და სიჩუკნემან და მოშიშებამან განარინნის ჩუკენნი იგი. და მოშიშებამან განარინნის ძლიერთაგან და ნაყროვანნი იგი მჭამელნი ჟამსა (32v) მოკლებისასა მწუხარე[4] არიედ. ესე ყოველნი და მსგავსი ამათნი ნათესავობისაგან პირუტყუებრისა შეეყო ბუნებასა კაცისასა.

ხატსა, რომელი გამოიწერის ჴელოვანთაგან მხატვართა, რაჲთა განაკჳრვნენ კაცნი, და გამოიხატის ერთსა შინა თავსა ორი ხატი, ეგრეთვე მგონიეს კაცისათჳს, ვითარმედ მსგავსებაჲ იგი მრჩობლი არს მის თანა. სიწულილადჱ იგი გონებისაჲ საღმრთოჲ არს, რამეთუ მიმსგავსებულ არს შუენიერებასა ღმრთეებისასა. რამეთუ სახჱ, რომელსა შინა სენი იგი დადგრომილ არს, მიმს-

---

[1] არაჲ. [2] მოწამჱ. [3]-მოყუარჱ. [4] მწუხარჱ.

[1*] ფს. 48, 21.

გავსებულ არს პირუტყუთა. რამეთუ ოდესმე შეუდგნ უტყუებაჲ მიდრეკითა მით ზიარებითა პირუტყუთა მიმართ, ვიდრემდის დაფარის კეთილი იგი ბოროტმან მან. რამეთუ უკუეთუ ვინმე მიაქციოს საქმჱ გონებითი ეგევითართა მათ საქმეთა და აიძულოს თავსა თჳსსა დამონებად ეგევითართა ვნებათა, იქმნეს მიერითგან შეცვალებაჲ ხატებისაჲ პირუტყუთა მსგავსებასა, ვიდრემდის ყოველი ბუნებაჲ მიემსგავსის სახესა პირუტყუთასა. და მომგებელი ამისი გონებაჲ არს დამონებითა მით და აჩუენის კნინი იგი დიდად, რამეთუ გონებაჲ ოდეს შემწე-ეყვის[1] ვნებასა საქმითა თჳსითა, განძჳნდის შობიერებაჲ იგი ბოროტთაჲ მათ ფრიად. ეგრევე სიყუარულმან გემოთამან ყო, ხოლო დასაბამი იგი ამისი იქმნა სავსებისა მისგან პირუტყუებრისა, არამედ ცოდვასა მას შინა კაცისასა აღორძნდა, ვიდრემდის იშვა მისგან მრავალი მიზეზი გულის-თქუმისაჲ, რომელი პირუტყუთა შორისცა ვერ ეგების ყოფად ეგევითარი იგი (33r). და კუალად ეგრეთვე[2] სიმძაფრჱ იგი გულისწყრომისაჲ მახლობელ არს იგი ყოველთა პირუტყუთა, არამედ აღორძნდების მიდევნებითა განზრახვისაჲთა, წრაფითა გულის-წყრომისაჲთა ვერ შეიცვალების. და დაჴსნაჲ მისი მსგავს არს თუალსა მას შებერულსა, რომელი ჟამსა წჳმისასა იხილვის წყალთა ზედა მყის და მუნქუესვე დაშრტის, ვითარცა არაყოფილი და ოდეს არა შემწე-ეყოს[1] მას გონებაჲ ესრე-სახედ[3] და ამისავე მსგავსად, იქმნის სიხარბჱ საქმეთაჲ. და სიხარბჱ იგი ღორთაჲ და ზუაობაჲ იგი ცხენთაჲ იქმნა დაწყებაჲ სილაღისაჲ კაცთა შორის და სხუანიცა იგი მიზეზნი დაწყებისანი ბუნებისაგან პირუტყუებრისა. და რაჟამს-იგი შემწე-ექმნა[1] მას გონებაჲ, იქმნა იგი ბოროტ. და ესრჱთვე სიტყუაჲ იგი, რაჟამს შეცვალის გონებამან მას შინა ძრვაჲ ესევითარი, იქმნის თითოეული ამათგანი სათნოვება. და შეიცვალის გულის-წყრომაჲ იგი სიმჴნედ და შურად საღმრთოდ, და სიჩუკნჱ იგი იქმნის კრძალვა, და მოშიშებაჲ იგი იქმნის მორჩილება, და სიძულილი იგი იქმნის განყენება ბოროტთაგან. ხოლო ძალი იგი სიყუარულისა გულის-თქუმისაჲ შეცვალის სიკეთედ ჭეშმარიტად და თავმოთნებამან აღამაღლის უშუერთაგან, რაჲთა არა დაემონოს ბოროტთა. და დიდებული იგი მოციქული აქებს ესევითარსა თავმოთნეობასა, რაჟამს-იგი იტყჳს, რომელ არა ვხედვიდეთ, გარნა მაღლად მიმართ[1*]. და ესრჱთვე ვჰპოვებთ, ვითარმედ ყოველი ძრვაჲ გონიერი ამით დიდებითა მიემსგავსების შუენიერებასა მას ღმრთეებისასა, (33v) არამედ მიდრეკაჲ იგი ცოდვისაჲ მძიმე[4] არს და შთამჴდელ ქუესკნელად. და ოდესმე არნ ერთი იგი უმრავლჱს, რამეთუ გონებამან სულისამან მალიად ყვის შთამოზიდვაჲ ქუე[5] უადრჱს, ვიდრე აღყვანებაჲ ქუეყანით აერისა მისგან სიმძიმისა. და ოდესმე სიგლახაკჱ ჩუენი ოდესმე უგულისხმო-იქმნის კეთილთა მათ საღმრთოთა, რომელნი არიან ჩუენ შორის, რაჟამს იქმნეს შუენიერებაჲ იგი ვნებასა მას ზედა მიმსგავსებულსა ხატსა ღმრთეებისასა, ვითარცა-სახედ პირი უშუერი შემოსილი უშუერებითა ვნებისა მის გუამისაჲთა.

აწ უკუე ესენი შენდობასა ვიდრემე ქუეშე[6] არიან, რომელნი ჰხედვენ ამას და მერმე[7] გამოეძიებენ ბუნებასა ზედა საღმრთოსა და ვერარაჲ იხილიან ამისგან და არცა შეიწყნარიან თქუმული ესე. არამედ იხილო ესე სათნოვები-

---

1 შემწჱ-. 2 ეგრეთვჱ. 3 ესრჱ-. 4 მძიმჱ. 5 ქუჱ. 6 ქუეშჱ. 7 მერმჱ.

1* შდრ. კოლ. 3, 2.

სა მომგებელთა შორის, იხილო ხატებაჲ იგი ღმრთისაჲ და მსგავსებაჲ მისი, რამეთუ კაცი ჴორცითა უჯერო არს, თუმცა შემკობილ იყო შუენიერებითა მით საღმრთოჲთა. ეგრეცა კუალად დიდებული იგი სათნოვებითა, უბიწოჲ ვნებათაგან დაგიმტკიცებს შენ გონებაჲ შენი ღმრთეებისათჳს. გარნა უმჯობჱს არს, რაჲთა მიემსგავსოს, ხატებასა. და ვის უჴსნია ბოროტთაგან სიშუენიერჱ გონებისაჲ იექონიაჲსი, გინა სხჳსა ვისიმე ბოროტად მოჴსენებულისაჲ? არამედ ხატებაჲ ჭეშმარიტად დაცვული მოსჱს თანა უბიწოდ და მსგავსთა მისთა თანა იპოვა. და რომელთა შორის განურყუნელად დაშთა შუენიერებაჲ, არიან იგინი მოწამე[1] სიტყჳსა ჩუენისა, ვითარმედ კაცი შეიქმნა ხატად ღმრთისა (34r).

არამედ ნუუკუე ჰრცხუენოდის ვისმე, ოდეს იხილოს ბუნებაჲ ჩუენი მსგავსად პირუტყუთა მიმღებელი საზრდელსა და სასუმელსა და ამის გამო არა სთნდეს თქუმად, ვითარმედ კაცი შეიქმნა ხატად ღმრთისა, არამედ მოელოდენ იგი განქარვებასა ამისსა ყოვლითურთ და მოელოდენ ცხორებასა მას, რომელსა ვესავთ მოღებად, ვითარცა თქუა მოციქულმან, ვითარმედ: „არა არს სასუფეველი ღმრთისაჲ საჭმელ და სასუმელ“[1*] და კუალად: „არა ხოლო თუ პურითა ცხოვნდების კაცი“ — ვითარცა თქუა უფალმან — „არამედ ყოვლითა სიტყჳთა, რომელი გამოვალს პირისაგან ღმრთისა“[2*]. და აღდგომაჲცა გუაუწყებს, ვითარმედ ცხორებაჲ იგი მომავალი ანგელოზებრი ყოფად არს. და აწ, ოდეს ანგელოზნი თჳნიერ საზრდელისა არიან, კმა უკუე არს ესე გულისხმის-საყოფელად, ვითარმედ რამეთუ კაცი განთავისუფლდეს მსახურებისა მისგან, რაჟამს მიიწიოს იგი საზომსა ანგელოზთასა.

## თავი ႨႧ

### და თქუა მეათცხრამეტისა თავისათჳს მათთჳს, რომელნი იტყჳან, ვითარმედ საშუებელნი იგი კეთილთანი მერმესა მას საჭმელთაგან და სასუმელთა ყოფად არიან, რამეთუ კაცი დასაბამსა ბრძანებულ იქმნა, რაჲთა ცხოვნდებოდის ამათ ორთაგან

უკუეთუ ვინმე თქუას, ვითარმედ: რაჲსა არა მიიქცევის კაცი კუალად მასვე ხესა[2] ცხორებისასა, ოდეს პირველ საჭმლითა ვცხოვნდებოდეთ და რაჲსა-მე არა ყოფად არს კუალად მასვე შინა? არამედ მე, ოდეს მესმის წიგნისა მისგან წინაჲსწარმეტყუელისა, გულისხმა-ვჰყოფ საჭმელსა მას არა ჴორციელადსა ხოლო და არცა შუებასა მას კაცობრივსა, არამედ სხუასა საჭმელსა თჳნიერ ჴორცი(34v)[ე]ლადსა, რომელისა საშუებელი მიიწევის სულად ხოლო, ვითარცა თქუა სიბრძნემან, „მშიერთა ჭამონ პური მისი“[3*] და „უფალმან მხიარულ-ყვნეს მშიერნი“[4*], ესე არს შიმშილი. და კუალად იტყჳს: „რომელსა სწყუროდის, მოვედინ ჩემდა და სუემდინ!“[5*] და კუალად იტყჳს ესაია დიდებული, რომელნი შემძლებელ არიან სმენად შუენიერსა მას თქუმულსა მისსა, „სუემდით სიხარულსა“[6*]. და უკუეთუ კუალად ღირსთა მათ შურის-გებისათა პატიჟად შიმშილსა აღუთქუამს, უკუე შიმშილი იგი არა

[1] მოწამჱ. [2] ხჱსა.

[1*] რომ. 14, 17. [2*] მთ. 4,4. [3*] შღრ. იგავ. 9,5. [4*] შღრ. ლ. 1, 53. [5*] ი. 1,37. [6*] ეს. 25, 6.

მოკლებისათჳს პურისა თქუა და არცა წყურილისათჳს წყლისა, არამედ სმენისათჳს სიტყუათა ღმრთისათა. და ოდეს დაასხა ღმერთმან სამოთხჱ ედემს, და ედემი ითარგმანების ფუფუნებად, უკუე ჯერ-არს, რაჲთა იყოს ნაყოფი მისი, რომლითა იზარდების კაცი, შეუცვალებელ და არა წარმავალ შუებაჲ მისი, ვითარ-ესე წარმავალ არიან. და ითქუა: ჭამე[1] ყოვლისაგან ხისა, რომელ არს სამოთხესა შინა, საზრდელად ჭამე[1]. ვინ მოსცეს მშიერსა ჭეშმარიტად ხჱ იგი მოცვული ყოვლითა კეთილითა, რომელ არს სამოთხესა შინა, რომელსა ეწოდების სახელად ყოველივე, რომლისაჲ მიუშუა დაბადებამან ჭამაჲ მისი? რამეთუ სიტყჳთა მით ნათესავობისაჲთა შემკრებელითა ყოველსავე სახესა კეთილისასა და ეწოდა ყოველივე, რომელი იზარდებოდის გემოჲთა ხისა[2] მის მრჩობლად აღგებულისაჲთა. და არა ვჰგონებ, ვითარმცა უმეცარ-იქმნნეს სწავლის-მოყუარენი იგი, თუ რაჲ არს ყოველი იგი, რომლისა ნაყოფი არს ცხორებაჲ და კუალად მრჩობლად შეზა- (35r) ვებული ესე, რომლისა საზომი არს სიკუდილი. რამეთუ რომელმან მოჰმადლა კაცსა ფუფუნებაჲ იგი კეთილთა მათ ყოველთაჲ, თჳნიერ ჴორცთა განგებით და მოწყალებით შექმნა კაცი შემზადებითა აგებულებისაჲთა. და მე ვჰგონებ, ვითარმედ დავით და სოლომონ მოძღუარნი თარგმანებისა მის მეცნიერებისანი ორნივე აღირაცხებიან ერთად სიკეთედ. და არს იგი დაწყებაჲ ფუფუნებისაჲ, რომელ არს კეთილი ჭეშმარიტებისაჲ. და კეთილი იგი არს ყოველი. ხოლო დავით თქუა: „ვიშუებდეთ უფლისა მიმართ“[1*]. ხოლო სოლომონ აჴსენებს სიბრძნესა, რომელ არს უფალი, და სახელ-სდებს ხედ[3] ცხორებისად[2*]. აწ უკუე ერთი არს ძალი სიტყჳსაჲ მის, უკუეთუ სთქუა „ხჱ ცხორებისაჲ“ გინა თუ ხჱ იგი, რომელსა ეწოდების ყოველივე, რომლისა გემოჲ მისი დაბადებულთათჳს ვითარცა ხატებაჲ ღმრთისაჲ. და ხესა[4] მას წინააღუდგების სხუაჲ ხჱ, რომლისაჲ გემოჲ მისი არს ცნობაჲ კეთილისაჲ და ბოროტისაჲ, რამეთუ ნაყოფიერ არს იგი წინა-აღმდგომთაგან ერთი ერთსა შინა თითოვეულად, არამედ ნაყოფი იგი შეზავებულ არს შეკრებითა მით აღყუავილებული, ვითარებითა დაწვალებულ არს, რომლისაგან დააყენა დამწყებელმან ცხორებისამან. და აწუევს გუელი ჭამასა მისსა, რაჲთა განჰმზადნეს გზანი სიკუდილისანი[3*]. და დაარწმუნა დედაკაცსა მას ზრახებაჲ იგი თჳსი, რამეთუ შეუმკო ნაყოფი იგი მრავალფერთაგან გემოთა, რომელი იყო შუენიერ ხილვითა, რაჲთა გემოჲს-ხილვითა მით დაეჩჳოს ჭამასა მისსა.

## თ ა ვ ი მე-Ⴉ*

### და თქუა მეოცისა თავისათჳს: რაჲ არს ცხორებაჲ იგი, რომელ (35v) არს სამოთხესა შინა და რაჲ არს ხჱ იგი, რომლისაგან დაეყენნეს

რაჲ-მე უკუე არს ხჱ, რომელსა შინა არს ცნობაჲ კეთილისა და ბოროტისაჲ, შეზავებული და აღყუავებული გემოთაგან საგრძნობელთაჲსა? აწ შორს-მე ვიპოვნეთა ცნობისაგან და გამორჩევისა ჭეშმარიტისა, რაჲამს გამოვიძიოთ გულითა წმიდითა, რაჲთა ვცნათ, რაჲ არს ცნობაჲ კეთილისაჲ და

[1] ჭამჱ. [2] ხისაჲ. [3] ხჱდ. [4] ხჱსა.

[1*] ფს. 36,4. [2*] იგავ. 3,18. [3*] შეს. 3,1—4·

* თავი მე—კ სათაურს მოსდევს.

მოკლებისათჳს პურისა თქუა და არცა წყურილისათჳს წყლისა, არამედ სმენისათჳს სიტყუათა ღმრთისათა. და ოდეს დაასხა ღმერთმან სამოთხჱ ედემს, და ედემი ითარგმანების ფუფუნებად, უკუე ჯერ-არს, რაჲთა იყოს ნაყოფი მისი, რომლითა იზარდების კაცი, შეუცვალებელ და არა წარმავალ შუებაჲ მისი, ვითარ-ესე წარმავალ არიან. და ითქუა: ჭამე[1] ყოვლისაგან ხისა, რომელ არს სამოთხესა შინა, საზრდელად ჭამე[1]. ვინ მოსცეს მშიერსა ჭეშმარიტად ხჱ იგი მოცვული ყოვლითა კეთილითა, რომელ არს სამოთხესა შინა, რომელსა ეწოდების სახელად ყოველივე, რომლისაჲ მიუშუა დაბადებამან ჭამაჲ მისი? რამეთუ სიტყჳთა მით ნათესავობისაჲთა შემკრებელითა ყოველსავე სახესა კეთილისასა და ეწოდა ყოველივე, რომელი იზარდებოდის გემოჲთა ხისა[2] მის მრჩობლად აღგებულისაჲთა. და არა ვჰგონებ, ვითარმცა უმეცარ-იქმნნეს სწავლის-მოყუარენი იგი, თუ რაჲ არს ყოველი იგი, რომლისა ნაყოფი არს ცხორებაჲ და კუალად მრჩობლად შეზა- (35r) ვებული ესე, რომლისა საზომი არს სიკუდილი. რამეთუ რომელმან მოჰმადლა კაცსა ფუფუნებაჲ იგი კეთილთა მათ ყოველთაჲ, თჳნიერ კორცთა განგებით და მოწყალებით შექმნა კაცი შემზადებითა აგებულებისაჲთა. და მე ვჰგონებ, ვითარმედ დავით და სოლომონ მოძღუარნი თარგმანებისა მის მეცნიერებისანი ორნივე აღირაცხებიან ერთად სიკეთედ. და არს იგი დაწყებაჲ ფუფუნებისაჲ, რომელ არს კეთილი ჭეშმარიტებისაჲ. და კეთილი იგი არს ყოველი. ხოლო დავით თქუა: „ვიშუებდეთ უფლისა მიმართ“[1*]. ხოლო სოლომონ აჴსენებს სიბრძნესა, რომელ არს უფალი, და სახელ-სდებს ხედ[3] ცხორებისად[2*]. აწ უკუე ერთი არს ძალი სიტყჳსაჲ მის, უკუეთუ სთქუა „ხჱ ცხორებისაჲ“ გინა თუ ხჱ იგი, რომელსა ეწოდების ყოველივე, რომლისა გემოჲ მისი დაბადებულთათჳს ვითარცა ხატებაჲ ღმრთისაჲ. და ხესა[4] მას წინააღუდგების სხუაჲ ხჱ, რომლისაჲ გემოჲ მისი არს ცნობაჲ კეთილისაჲ და ბოროტისაჲ, რამეთუ ნაყოფიერ არს იგი წინა-აღმდგომთაგან ერთი ერთსა შინა თითოეულად, არამედ ნაყოფი იგი შეზავებულ არს შეკრებითა მით აღყუავილებული, ვითარებითა დაწვალებულ არს, რომლისაგან დააყენა დამწყებელმან ცხორებისამან. და აწუევს გუელი ჭამასა მისსა, რაჲთა განჰმზადნეს გზანი სიკუდილისანი[3*]. და დაარწმუნა დედაკაცსა მას ზრახებაჲ იგი თჳსი, რამეთუ შეუმკო ნაყოფი იგი მრავალფერთაგან გემოთა, რომელი იყო შუენიერ ხილვითა, რაჲთა გემოჲს-ხილვითა მით დაეჩჳოს ჭამასა მისსა.

## თავი მე-Ⴉ*

**და თქუა მეოცისა თავისათჳს: რაჲ არს ცხორებაჲ იგი, რომელ (35v) არს სამოთხესა შინა და რაჲ არს ხჱ იგი, რომლისაგან დაეყენნეს**

რაჲ-მე უკუე არს ხჱ, რომელსა შინა არს ცნობაჲ კეთილისა და ბოროტისაჲ, შეზავებული და აღყუავებული გემოთაგან საგრძნობელთაჲსა? აწ შორს-მე ვიპოვნეთა ცნობისაგან და გამორჩევისა ჭეშმარიტისა, რაჟამს გამოვიძიოთ გულითა წმიდითა, რაჲთა ვცნათ, რაჲ არს ცნობაჲ კეთილისაჲ და

---

[1] ჭამჱ. [2] ხისაჲ. [3] ხჱდ. [4] ხჱსა.

[1*] ფს. 36,4. [2*] იგავ. 3,18. [3*] შეს. 3,1—4.

* თავი მე—კ სათაურს მოსდევს.

ბოროტისაჲ? რამეთუ რომელნიმე იტყჳან, ვითარმედ ცნობაჲ ამას ადგილსა, ვითარ წიგნი იტყჳს, არა მეცნიერებაჲ არს, არამედ განზოგებაჲ შორის მეცნიერებისა და ცნობისა. რამეთუ გამორჩევაჲ კეთილისაჲ ბოროტისაგან ესრჱთ არს, ვითარცა მოციქული იტყჳს, სახისაგან სრულისა და გონებათაგან წულილთა არნ[1*]. და ამისთჳსცა გუაწუევენ ესენი გამორჩევასა ყოვლისასა და უმეტჱს ხოლო გამორჩევასა სულიერისასა[2*], ვითარცა-იგი თქუა. ხოლო ცნობაჲ არაოდეს მოასწავებს, ვითარმცა იყო იგი მეცნიერება და ჴელოვნება, არამედ საქმენი იგი, რომლისა კერძო ჯერ-არს მიდრეკაჲ, ვითარცა თქუმულ არს: „იცნის ღმერთმან, რომელნი-იგი არიან მისნი“[3*] და ვითარცა-იგი ითქუა მოსჱს მიმართ, ვითარმედ: „უფროჲს ყოველთა გიციან შენ“. და იტყჳს, რომელმან იცის ყოველივე, ბოროტთა მათ ეტყჳს: „ყოლადვე არა გიცნი თქუენ“[4*]. ხოლო ცნობაჲ იგი, რომლითა იცნობების ხჱ იგი შეზავებული, ესე არს, რომლისათჳს დაეყენნეს მათდა ნაყოფი ხისაჲ მის, შეზავებულ არს წინააღმდგომთაგან, რომლისა შემწჱ კეთილი არს. და ნუუკუე ბოროტი იგი არა განშიშულებულად ჩას, ვითარ-იგი არს ბუნებასა შინა თჳსსა. (36r) და უკუეთუმცა ბოროტი შიშულად იყო, იყომცა უკუე განგდებულ ყოველთა მიერ, ოდესმცა დაუბურველ იყო საბურველითა რაჲთმე კეთილისაჲთა, რომელი მიიზიდავს და შეაცთუნებს, რამეთუ ბუნებაჲ ბოროტისაჲ შეზავებულ არს, რომელსა შინაგან დამალული გულისწყრომაჲ დამკჳდრებულ არს, ხოლო გარეშჱთ აჩუენებს სახესა კეთილისასა. ჰგონებე[ნ] ვეცხლისმოყუარენი იგი, ვითარმედ კეთილ არს ვეცხლი და შუენიერ ფერითა. არამედ „ძირი ყოვლისა უკეთურებისაჲ არს ვეცხლის-მოყუარებაჲ[5*]. და რომელი შევარდეს მწჳრესა მას მყრალსა მეძვობისასა, ჰგონებნ, ვითარმედ კეთილ არს გემოჲ იგი და საწადელ, ეგრეთვე ყოველსა[1] ცოდვასა შინა წარსაწყმედელი დამალულ არს, რამეთუ უმრავლესნი მას შეჰრაცხვენ კეთილად, რომელი-იგი შეაშუნ საგრძნობელთა. ხოლო კეთილი იგი რომელიმე ჭეშმარიტად კეთილ არს და რომელიმე საგონებელ არს, ვითარმედ კეთილ არს. ამისთჳსცა გულის-თქუმაჲ ესე, რომელი კეთილად საგონებელ არს, უწოდა მას ღმერთმან ცნობაჲ კეთილისაჲ და ბოროტისაჲ, მოასწავებს ცნობითა მით ორთა მათ შეზავებასა და შეერთებასა. [ა]წ უკუე ბოროტი არა ხოლო ურწყოდ ბოროტ არს, არამედ დაფარულ არს კეთილსა მას შინა. და არცა კეთილი განტევებულად კეთილ არს, რამეთუ ბოროტი იგი მას შინა დამალულ არს, არამედ ხილი არს შეზავებული, რომლისა გემოჲს-ხილვაჲ მიიყვანებს სიკუდილდ, რომელი მიეახლოს მას. და რამეთუ წიგნი ღაღადებს და იტყჳს, ვითარმედ კეთილი იგი ჭეშმარიტი განმარტებული არს და არა აგებული ბუნებით, განშოვრებული (36v) ყოვლისაგან აგებულისა და შეერთებულისა. ხოლო ბოროტი მრავალ-ფერად განწვალებულ არს, სხუად საგონებელ არნ და გამოცდასა მისსა სხუად გამოჩნდის. და ცნობაჲ იგი არს რეცა გამოცდაჲ მისი, დაწყებაჲ არს რეცა სიკუდილისაჲ და ხრწნილებისაჲ.

ამისთჳს უჩუენა გუელმან ნაყოფი იგი ცოდვისაჲ ბოროტი არა ვითარცა ბოროტი იგი ბუნებითი. უკუეთუ არა, ვერმცა შეიცთუნა კაცი იგი ბოროტითა მით გამოჩინებულითა; არამედ შეამკო იგი შუენიერებითა სახილავად და

---

[1] რომელსა (ყ̃ლსა Jer. 44).

[1*] ებრ. 5, 14. [2*] შდრ. I კორ. 2, 15 [3*] II ტიმ. 2,19; რიცხ. 16,5.* [4*] მთ. 7,23. [5*] I ტიმ. 6, 10.

ყო საგრძნობელთა შინა მცირედი რაჲმე გემოჲ. და შეაცთუნა მით დედაკაცი იგი, რაჟამს იხილა მან გემოჲ, ვითარცა იტყჳს წიგნი: იხილა დედაკაცმან მან, რამეთუ ხჱ იგი კეთილ არს საჭმლად და შუენიერ არს ხილვაჲ იგი და მოიღო ნაყოფისა მისგანი, ჭამა“. და ჭამაჲ იგი მშობელ იყო სიკუდილისაჲ კაცთათჳს.

და ესე არს ნაყოფი იგი შეზავებული, ვითარ-იგი გამოაჩინა სიტყუამან გონებასა შინა და რომლისათჳს სახელ-სდვა ხესა[1] მას ცნობად კეთილისა და ბოროტისა, ვითარმედ არს იგი მსგავს წამალთა მათ მაკუდინებელთა, რომელნი შეიზავნიან თაფლითა და არიან იგინი სახილავად კეთილ. და ტკბილ არნ გემოჲს-ხილვითა და საგონებელ არნ იგი, ვითარმედ კეთილ არს. და არნ იგი წარსაწყმედელ მათა, რომელნი მიეახლნიან მას. და არს იგი უბოროტეს ყოვლისა, რამეთუ გესლოვანმან ამან აჩინა კუალი თჳსი. ამისთჳსცა კაცი იგი მაღალი საქმითა და დიდებული სახელითა მსგავსი იგი ბუნებისა (37r) ღმრთეებისაჲ ამავოებასა მიემსგავსა, ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი[1*]. აწ უკუე მსგავსებასა მას ენათესვების კეთილი იგი, რომელ არს ჩუენ შორის. ხოლო რომელი-იგი აქუს ცხორებასა ჩუენსა ჭირი და იწროვებაჲ, ესე განშოვრებულ არს მსგავსებასა ღმრთისასა. რამეთუ ბოროტი იგი ვერ შემძლებელ არს ძალითა თჳსითა [ძლევად][2] ძლიერებასა ღმრთისასა და ვერცაღა უძლურებაჲ ბუნებისა ჩუენისაჲ ერევის სიბრძნესა ღმრთისასა. ვითარ ეგების, ვითარმცა იყო განხრწნადი იგი, რომელ არს შეცვალებასა ქუეშე[3], უძლიერჱს სამარადისოჲსა მის? არამედ არცაღა შეიწყნარებს ღონესა შეცვალებისასა, და რამეთუ მსგავსებაჲ ღმრთისაჲ ყოვლით კერძოვე მტკიცედ მდგომარჱ არს, ხოლო ბუნებაჲ ესე ჩუენი განხრწნადი დაუდგრომელ არს, არცაღა თუ კეთილსა შინა. რამეთუ მოძრავი იგი მარადის უკუეთუ იქცევოდის კეთილსა შინა, მყოფ არს იგი საქმესა შინა დაუსრულებელსა, რამეთუ დაუყენებელ არს წარმატებად საზღვრისაგან, რომელსა-იგი ეძიებდეს. ხოლო რაჟამს მიიწიოს იგი დასასრულსა, დაეყენოს იგი ძრვისაგან. და უკუეთუ მიდრკეს კეთილისაგან და ყოს ნებაჲ თჳსი ბოროტი და მიიწიოს დასასრულსა ბოროტისასა, მაშინ ძრვამან მან დაუცხრომელმან, ოდეს არა ჰოვის ეზოჲ ვრცელი ბოროტისა მიმართ, მოიქცის კეთილად. რამეთუ ბოროტი ვიდრე მისლვადმდე[4] მისა დასასრულადმდე[4] დასცხრის. რაჟამს იქმნის, მაშინ მოატყჳს მოწევნაჲ კეთილისაჲ და ეგრჱთვე, ვითარ-იგი ვთქუთ, ძრვამან ბუნებისა ჩუენისამან დაუცხრომელმან მიისწრაფის კეთილისა მიმართ. (37v) ჴსენებითა მით ბოროტისაჲთა, რომელი შე[ე]მთხჳა, განეკრძალის, რაჲთა არა კუალად მიიქცეს ეგევითარსა მას, რამეთუ ყოფად არს მოქცევაჲ ჩუენი კეთილისა მიმართ, რაჟამს ბუნებაჲ იგი ბოროტისაჲ დასცხრეს დასასრულადმდე[4] იძულებისა. და ვითარცა-იგი თქჳან[5] ჴელოვანთა მათ ვარსკულავთმრაცხველთა, ვითარმედ ქუეყანაჲ ესე აღვსებულ არს ნათლითა, ხოლო ბნელი საბურველი არს გუამისა მის ქუეყანისაჲ დაჩრდილებული. და ესე ამის გამო იქმნების, რამეთუ არს იგი მსგავსი ბურთუსა, ზედა-კერძო კუერსა მას მზისასა ინაჴით, მსგავსად სანობარისა. და რამეთუ მზჱ უდიდეს და უვრცელეს არს ქუეყანისა მრავლითა ნაწილითა, და შეუცავს ქუეყანაჲ მბრწყინვალებითა თჳსითა, ვიდრემდის შეკრიბის მწუერვალთაგან სანობარისათა[6] ნათელი. და აწ სახესა[7] ვიტყჳ: უკუეთუმცა შეუძლე[8] მიწევნად დასასრულსა ნათლისასა, მა-

---

[1] ხჱსა. [2] ძლევად Jer. 44. [3] ქუეშჱ. [4] -მდჱ. [5] თქუან. (თქჳან Jer. 44). [6] სანობარისაგან (სანობრისათა Jer. 44). [7] სახჱსა. [8] შეუძლჱ.

[1*] ფს. 143,4.

შინმცა იხილე[1] იგი განუკუეთელად ბნელისაგან. ესრჱთვე ჴერ-არს ჩუენს შორისცა გულისხმის-ყოფად, რამეთუ ოდეს-იგი გამოვიდეთ საზღვრისა მისგან ბოროტისა და მივიწინეთ დასასრულსა მას სიბნელესა ცოდვისასა, უკუე შემდგომად მისა ცხოველ ვიყვნეთ ნათელსა შინა უბრწყინვალჱსა მზისთუალისა აურაცხელითა ნაწილითა და კუალად ეგოს სამოთხჱ, იყოს ხჱ იგი, რომელსა ეწოდების ყოველივე, და იგი არს ხჱ ცხორებისაჲ. და კუალად მაღლი იგი ხატებისაჲ და დიდებაჲ მთავრობისაჲ არღარა ესრჱთ იყოს, ვითარ აწ დამორჩილებულ არს ღონეთა[2] ქუეშე[3] ცხორებისათა, ვითარ ვჰგონებ, არამედ მოველი სუფევასა სხუასა, რომლისა შესაქმჱ დაფარულ არს (38r).

## თავი ႩႠ

### და თქუა ოცდამეერთესა თავსა, რამეთუ დაჯერებაჲ აღდგომისაჲ მოსალოდებელ არს განმრავლებითა სახეთაჲთა შემდგომითი შემდგომად უფროჲს თქუმულისა მის წიგნთაჲსა

არამედ შევიკრძალოთ იგივე სიტყუაჲ, რომელსა შინა ვიყვენით; ნუუკუე სურვილითა ვინმე სიტკბოვებისა მის, რომელსა მოველით, დაკლება და ჴუება უჩნდეს დაყოვნებაჲ იგი კეთილთაჲ მათ მომავალთაჲ, რომელნი-იგი არიან უფროჲს ბუნებათა ცნობისა და ზეშთა სიტყვსა განგრძობაჲ იგი ჟამთა მოწევნისა მისისათაჲ. აწ ნუ სულმოკლე[4] იქმნების იგი მსგავსად ყრმათა მათ, რომელთა ვერ მიიღიან მალიად სათხოველი მათი. და რაოდენ ყოველივე განეგების სიბრძნით და მეცნიერებით უეჭუელად, რამეთუ არარაჲ არს გარეშე[5] განგებისა და სიბრძნისა. და ნუუკუე იკითხავ, თუ რაჲ არს განგებაჲ იგი, რომლითა ვერ მივიწევით მყის საწადელსა მას და მი-მცა-ვიცვალენით ცხორებისა ამისგან საჭირველისა? არამედ ცხორებაჲ ესე კორციელადი განგრძნდა საზომით განსრულებაჲ ყოვლისაჲ, ვიდრემდის გამოიჴსნეს ამის ალჳრისაგან და მიიწიოს კუალად ცხორებასა მას მოცალებულსა და განსასუენებელსა მშჳდობისა და სიხარულისასა. არამედ უკუეთუ კითხვაჲ ესე ჴერ-არს გამოცნობად, უკუე იპოვოს სამართალსა თანა ჭეშმარიტსა. ხოლო რაჲ-იგი მოგჳვალს გონებასა ჩუენსა, ესე არს. და აწ კუალად მივიდეთ მასვე სიტყუასა პირველსა: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა. და შექმნა ღმერთმან კაცი იგი, ხატად ღმრთეებისა შექმნა იგი“[1*]. ხოლო ხატებაჲ იგი ღმრთისაჲ, (38v) ხილული ყოველსა შინა ბუნებასა კაცობრივსა, განსრულებულ არს, არამედ ადამი ჴერეთ არღა არს, რამეთუ ადამ გამოითარგმანების ქუეყანიერი, ვითარ-იგი გუესმა ფარისეველთა მათგან ჰურიათა. და მოციქული, რამეთუ წურთილ იყო მოძღურებასა მას ჰურიაებრსა და მიწევნულ სიტყუასა მათსა ფრიად, ამისთჳს სახელ-სდვა კაცსა მას და თქუა: პირველი იგი კაცი ქუეყანისაგან მიწაჲ. და შექმნა ღმერთმან კაცი იგი ხატად ღმრთეებისა, ბუნებაჲ სრული შექმნა იგი სიბრძნითა მით, რომელი ხძლევს ყოველსა და არა ზოგს ყოვლისაგან, არამედ ყოველსა სისრულესა ბუნებისასა. წამსა შინა იხილა მან „რომლისა ჴელსა შინა მისსა არიან ყოველნი კიდენი ქუეყანისანი“, ვითარცა

[1] იხილჱ. [2] ღონჱთა. [3] ქუეშჱ. [4] სულმოკლჱ. [5] გარეშჱ.

[1*] შეს. 1, 26—27.

იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი[1*]. იხილა მან, რომელმან იცის ყოველივე ვიდრე ყოფადმდე[1] მისა. იხილნა უდარჱსნი იგი ორნი ნაწილნი მისნი, რომელნი მიდრეკებიან ბოროტით კერძო და ორნი, რომელნი მოზიარე[2] ანგელოზით იხილვებიან ნებითა თჳსითა. და იქმნეს იგი შეურაცხ. ამისთჳს შეზავა პირუტყუებრი რაჲმე ბუნებასა კაცისასა, რამეთუ არა არს ბუნებასა შინა სახიერსა საღმრთოსა განყოფად მამაკაცებად და დედაკაცებად. არამედ შეაყო საკუთრებაჲ, რომელ აქუს დაბადებულებასა პირუტყუთასა, კაცთა თანა. რამეთუ დიდებაჲ იგი დაბადებულებისა ჩუენისაჲ უზეშთაეს იყო, რამეთუ ოდეს-იგი შექმნა, არა მაშინ თქუა: აღორძნდით და განმრავლდითო, არამედ რაჟამს განყო მამაკაცებაჲ და დედაკაცებაჲ, მაშინღა თქუა, განმრავლდითო და უფლებდით ქუეყანასა ზედა. და ესე არა საკუთრებითა მით ბუნებისა ღმრთეებისაჲთა (39r), არამედ პირუტყუებრისა მისთჳს, ვითარ-იგი წიგნმან თქუა, ვითარმედ ითქუა ესე ღმრთისაგან: „აღორძნდით და განმრავლდით“[2*] უწინარჱს ქუეწარმავალთა მიმართ. და უკუეთუმცა ითქუა ესე კაცისა მიმართ პირველ განყოფადმდე[1] მამაკაცად და დედაკაცად, არღარამცა ვიდრემე გჳქმდა შობაჲ ესე პირუტყუებრი. არამედ იხილა ესე წინაჲსწარითა ცნობითა, ვიტყჳ განსრულებასა მას კაცთასა, რომელთა განვლად ედვა ცხორებაჲ ესე. იძულებით მოიღო ჟამი, რაჲთა იყოს რიცხჳ იგი სულთაჲ მათ, რომელი მიიღო, რაჲთა შემოვიდენ სოფლად, რამეთუ ჰხედავს შორიელსა მას, ვითარცა მახლობელსა, რაჲთა იყოს განსრულებაჲ მათი მოცალებაჲ ჟამთაჲ, რომელნი დაცხრომად არიან ძრვისა მისგან მოდინარისა, ვინაჲთგან დაუდგრომელ იყო კაცებაჲ მას შინა. ხოლო რაჟამს აღესრულოს შობაჲ ესე კაცთაჲ და დასრულდეს, დასრულდენ მის თანა ჟამნიცა. მაშინ იყოს განახლებაჲ ყოველთაჲ და ქცეულებაჲ ყოველთაჲ და შეიცვალოს კაცებაჲ იგი ქუეყანით განხრწნილი დაუსაზამოსა მას უხრწნელებასა. და ვჰგონებ, ვითარმედ სიტყუასა მას მიჰმართა მოციქულმან, სიტყუათა მათ, რომელთა მიუწერს კორინთელთა მათ: „აჰა ესერა საიდუმლოსა გითხრობ თქუენ: ყოველთავე შევისუენოთ, არამედ არა ყოველნი განვახლდეთ მეყსა შინა წამსა თუალისასა უკუანაჲსკნელითა მით საყჳრითა. საყჳრსა დაეცეს“[3*]. და მე ვჰგონებ, ვითარმედ, რაჟამს განსრულდეს და საზომისა მისებრ განსაზღვრებულისა სრულ-იქმნეს და არაჲ დააკლდეს რიცხუსა (39v) მას სულთასა, მაშინ წამსა შინა იყოს შეცვალებაჲ ყოველთაჲ. და უწოდა ჟამსა მას მყისი და წამი თუალისაჲ. ხოლო ოდეს ჰმაყოს საყჳრმან აღდგომისათჳს გამაღჳძებელმან მძინარეთამან, მაშინ დაუთომილნი ესე ცხორებასა ამას მსგავს იყვნენ განახლებულთა მათ აღდგომასა და იქმნენ უხრწნელ, ოდეს სიმძიმე ესე ჴორცთაჲ ამათ არღარა შთაზიდვიდეს გუამსა ამას ქუეყანად. არამედ შემძლებელ იქმნეს სიწულილადითა მით აჵრთა შინა სლვად, აღტაცებული ღრუბლითა აერთა შინა და მიერითგან იყოფვოდიან მარადის უფლისა თანა[4*].

უკუე ჰგებს ჟამი ესე სულგრძელებით აღორძინებასა კაცთასა, რამეთუ რომელნი-იგი არიან საზომსა აბრაჰამისსა მათგანნი, ინებეს, რაჲთა მიხედონ კეთილთა მათ და ყოლადვე ეძიებდენ სადგურსა მას ზეცისასა, ვითარ-იგი იტყჳს მოციქული[5*]. არამედ ჴერ-ერთ მეძიებელ-ღა არიან მადლსა მას, რა-

---

1 -მდჱ. 2 მოზარჱ.

1* ფს. 94, 4. 2* შეს. 1, 22. 3* I კორ. 15, 51—52. 4* შდრ. I თეს. 4, 17. 5* შდრ. ებრ. 11,16.

მეთუ ღმერთმან იხილა წინაჲსწარითა ცნობითა და „უმჯობესი განიგულა — ვითარცა თქუა მოციქულმან — რაჲთა არა თჳნიერ ჩუენსა სრულ-იქმნენ“[1*]. უკუეთუ იგინი მიიწევიან დაყოვნებასა შორსა მოსაგებელისასა, რომელთა-იგი იხილნეს კეთილნი იგი არა სასოებით, არამედ ვითარცა თქუა მოციქულმან, და შეიკრძალეს საშუებელი იგი მოსალოდებელი მინდობითა აღმთქუმელისაჲთა. და რაჲღა-მე ვყოთ მრავალთა მათთჳს, რომელთა-იგი აქუს სასოებაჲ რაჲმე კეთილთა მიმართ წარსრულთა ცხორებასა შინა სულისასა, რომელი-იგი წარსრულ არს? და აღიარებს მიზეზსა მას სურვილისასა (40r) ფსალმუნსა შინა, რაჟამს-იგი თქუა: „ჰსურის და მოაკლდების სულსა ჩემსა დადგრომად ეზოთა შინა უფლისათა“[2*]. რამეთუ ირჩია მივრდომაჲ სხუას. რამეთუ თქუა სხუაჲ იგი, რომელ არს მათ შორის, რომელთა ირჩიეს დადგრომაჲ საყოფელსა ცოდვილთასა, ვიდრე ცხორებისა მის. არამედ ამას ყოველსა ზედა მიწევნად იყვნეს და დაყოვნებასა და შევედრებად მას საყოფელსა. და რამეთუ მცირედი საშუებელისაჲ მის უმჯობეს არს ათასისა წლისა ცხორებასა, „რამეთუ შჯობს დღჱ ერთი ეზოთა შინა შენთა, ვიდრე ათასთა[1] მათ“[3*] და არა იყო გამოცხადებად განგებაჲ იგი, რომელი განიგულა და თქუა, ვითარმედ: „სასოებასა ამას ხოლო კეთილთასა შევედრებულ არიან კაცნი“ და ამისთჳს თქუა უკუანაჲსკნელ ფსალმუნსა შინა, ვითარმედ: „უფალო, ღმერთო ძალთაო, ნეტარ არს კაცი, რომელი გესავს შენ“[4*]. აწ უკუე არა ჯერ-არს ჩუენდა, რაჲთა სულმოკლე[2] ვიქმნნეთ დაყოვნებისათჳს, რომელსა-იგი ვესავთ, არამედ მოწრაფე[3] ვიქმნნეთ, რაჲთა არა ვიპოვნეთ განსხმულ სასოებისა მისგან ჩუენისა. და ვითარცა თქუა ვინმე უცნობელმან, ვითარმედ ჟამსა ზაფხულისასა არნ სთულებაჲ ნაყოფთაჲ და სავსე[4] არიედ საუნჯენი და ტაბლასა აღემატის ყოველი საზრდელი კეთილი. და რომელი ჰგონებდეს სიტყუასა ამას სისრულედ, არს იგი უგუნურ და ცოფ. არამედ ჯერ-არს ჩუენდა, რაჲთა დავსთესოთ თესლი და წინა-ვიყოთ შემწეობაჲ, რომლითა განშუენდენ ნაყოფნი მისნი. რამეთუ ჟამსა ენებოს იგი, გინა თუ არა ენებოს, მოწევნად არს ჟამსა თჳსსა; და რაჲთა ზოგად იხილოს მან, რომელი-იგი (40v) განმზადებულ არს აღორძინებად ნაყოფთა მათ და რომელი-იგი დაშთომილ არს უქმად მას ჟამსა. ეგრეცა მე ვჰგონებ, ოდესღა ცხად არს საქმჱ იგი აღდგომისაჲ, რაჟამს-იგი უფალი იტყჳს, ვითარმედ მოვალს ჟამი[5*] შეცვალებისაჲ გამოძიებად ჟამთა, ვითარცა იტყჳს: „არა არს თქუენდა ცნობაჲ წელთა [და] ჟამთაჲ[6*]. და ნუ ჰგონებენ გონებანი უძლურნი მსგავსად უძლურებისა თჳსისა სასოებასა მას აღდგომისასა, არამედ იყავნ იგი გულს-მოდგინე სასოებითა კეთილითა საქმეთაჲთა მომპოვნებელ მომავალთა მათ საშუებელთა.

## თავი ⴉⴁ

### და თქუა ოცდამეორისა თავისათჳს, მათთჳს, რომელნი იკითხვენ: უკუეთუ აღდგომაჲ კეთილ არს და ტკბილ, რაჲსათჳს არა აწვე იქმნა, არამედ მოველით ჟამთა მრავალთა შემდგომად?

და უკუეთუ ვინმე თქუას, რომელნი ჰხედვენ განზოგებასა ამის სოფლისასა განგებულებასა ზედა თჳსსა, რომლითა საცნაურ იქმნების სივრცჱ

[1] ათასთაჲ. [2] სულმოკლჱ. [3] მოსწრაფჱ. [4] სავსჱ.

[1*] ებრ. 11, 40. [2*] ფს. 83, 3. [3*] ფს. 83, 11. [4*] შდრ. ფს. 83, 13. [5*] შდრ. ი. 4, 21. [6*] საქმე 1,7.

ჟამთაჲ, ვითარმედ ვერ ეგების, ვითარმცა იყო პირველ მოჴსენებული ესე სარწმუნო და არცაოდეს დასცხრენ ესენი ძრვისაგან თჳსისა. ამან განაცხადა, ვითარმედ ურწმუნო არს; რამეთუ ღმერთი არს, რომელმან დაჰბადნა ცანი და ქვეყანაჲ უპირადეს, არამედ ვითარ გულისხმა-ვჰყოფთ, რამეთუ სიტყჳთა უფლისაჲთა დაემტკიცნეს საუკუნენი, ვითარცა თქუა მოციქულმან, რამეთუ საჩინონი ესე ოდესმე იყვნეს უჩინო[1*]? ამით-მე სარწმუნოვებითა შევიწყნაროთა სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ, რომელსა იტყჳს, ვითარმედ სოფელი ესე იძულებით მდგომარჱ არს, დავაცადოთ-მე-ა გამოძიებაჲ? რამეთუ მუნ განსრულდა სარწმუნოვებაჲ ჩუენი გამო (41r) ცხადებული მჴდომისაგან მისისა და დავაცადოთ ძიებაჲ მისი, რომელსა ვერ მივსწუდებით. რამეთუ ადვილ იყო გამოძიებაჲ მრავალთა მათ მიზეზთაჲ და განმარტებად მათა მათთჳს, რომელნი აღიარებენ ამას. და წინააღმდგომნი იგი შემძლებელ არიან დაჴსნად შრომით სარწმუნოვებისა, ვიდრემდის არაღარა საგონებელ იყოს სიტყუაჲ იგი სოფლისა ამისთჳს ზრქელისა. ჭეშმარიტ, რომელსა იტყჳან წიგნნი, ვითარმედ: ყოველივე ღმრთისა მიერ დაბადებულ არს[2*].

რამეთუ რომელნი-იგი წინა-აღუდგებიან[1] სიტყუასა მას, ესრჱთ იტყჳან, ვითარმედ ნივთიერნი დაუსაბამო არიან ღმრთისა თანა. და კუალად იტყჳან. უკუეთუ ღმერთი განმარტებული ბუნებაჲ არს თჳნიერ სიჴმოჲსა და რაოდენებისა, არცა გუამ და არცა აგებულ და არცა შეცვულ მსგავსად გუამთა. და ყოველი ნივთი საზღვრითა იცნობების და რომელი შევარდების საგრძნობელთა ქუეშე[2], იცნობების ფერითა და გამოხატვითა და ძუალითა და სიმქისითა და სხუანი, რომელნი საგრძნობელთა მიერ იცნობებიან, რომელ მათგანი ვერ ეგების ყოფად ბუნებასა შინა ღმრთისასა. აწ ვითარ-მე ეგების უპოვნელთაგან ნივთნი იგი შეუცველთაგან და იქმნის იგი ბუნებად შეცვულად? და უკუეთუ გულისხმა-ჰყოთ, ვითარმედ ესე მათგან არს, მოგესწავოს, ვითარმედ ესე მათ შინა პოვნილ არს სიტყჳთა მით გამოუთქუმელითა. და უკუეთუ ნივთი მათგან არს, ვითარ-მე არს იგი უნივთო და არს მას შინა ნივთიერებაჲცა? და ეგრეთვე ყოველნი არსნი, რომელთა მიერ გუეუწყების ბუნებაჲ (41v) იგი ნივთიერი. და უკუეთუ არს ღმრთეებასა შინა ნივთიერებაჲ, ვითარ-მე არს იგი აუგებელ და მარტივ და განუწილებელ? ვიდრემდის მოვიდეს სიყშოდ, რაჟამს არიან მისგან ნივთნი, ანუ იჴმნეს ამისგან და თქუას, ვითარმედ სიყშოჲ ესე, რომელ არს ნივთი, გარეშჱთ მოიღო და შექმნნა მისგან დაბადებულნი ესე. და უკუეთუ გარეშე[3] არს ღმრთისა, უკუე არს იგი სხუაჲ რაჲმე თჳნიერ ღმრთისა საზომისა მისებრ თხრობისა საკუთართაჲსა. და იყვნენ უკუე ორნი დაწყებანი დაუსაბამონი ერთბამად გულისხმის-საყოფელნი ერთბამად განგებითა განმზადებად. და რომელსა ზედა შევლენ განბჭობანი და რომელსა ზედა აიძულოს სიტყუამან თქუმად ესრჱთ, ვითარმედ დამბადებელსა ყოველთასა დაუსაბამოსა თანა იყო ნივთი იგი დაუსაბამოჲ, ვითარ-იგი იტყოდა ბოროტი იგი მანინ, და მოიღებდა შანთსა მას ნივთისასა და ჰყოფდა წინააღმდგომად ღმრთისა. და რაჟამს გუესმა ჩუენ წიგნისაგან, ვითარმედ ყოველივე ღმრთისა მიერ არს, გურწმენა. და რაოდენ არა უფროჲს ღმრთისათჳს და არღარა გამოძიე-

---

1 წინა-აღოდგებიან. 2* ქუეშჱ. 3 გარეშჱ.

1* შდრ. ებრ. 11, 14. 2* შდრ. ზირ. 18,1, აგრეთვე — ფს. 145, 6.

ბად მისა, რამეთუ უზეშთაეს არს სიტყუათა ჩუენთა. და რამეთუ უწყით, ვითარმედ ღმერთი ყოველსავე შემძლებელ არს და ყოველივე ძალ-უც და რამეთუ შეცვალნეს ვითარებანი მსგავსად ნებისა თჳსისა, და ვითარცა შეუძლო ძალმან ღმრთისამან, რომელ არარაჲსაგან დაჰბადნა დაბადებულნი და ეგრევე განამტკიცნეს არსნი, და შემძლებელ არს ძალი ღმრთისაჲ კუალად გებად. და სარწმუნოვებაჲ ჩუენი არა არს შორს მას შინა ჭეშმარიტებისაგან. რამეთუ შემძლებელ ვიყვენით დარწ...* [Jer. 44. 87v. მუნებად რომელნი-იგი მრავლისმეტყუელებენ ნივთთათჳს, რაჲთა არა ჰგონებდენ, ვითარმედ შემოკლდა მისთჳს სიტყუაჲ (88r).

## [თავი ႩႢ]

## **და თქუა კ҃გ თავსა მათთჳს, რომელნი აღიარებენ დაწყებასა სოფლისასა, უნებლიაჲთცა თანა-აც აღსარებად აღსასრულიცა მისი**

და აწ არღარა უჯმს სიტყჳთა მით ჩუენითა შემდგომად და კუალად გამოძიებად ნივთთათჳს, რომელი დამტკიცებულ არს, ვითარმედ ახლად მოყვანებულნი არიან გონებისაგან უცილობელად, რამეთუ ვხედავთ ყოველთა ნივთთა პოვნილად ვითარებისაგან განშორებულ, და შანთისაგან გამოთქუმით. და გამოთქუმაჲ მისი მოყვანებითა გონებისაჲთა და არა ჴორცთაჲთა. და ვითარმცა სთქუ რომელთამე ცხოველთათჳს, გინათუ მცენარეთათჳს, გინა სხჳსა რაჲსათჳსმე, რომელთაჲ მდგომარებაჲ არს ნივთისაგან, ფრიად იხილო განყოფილებაჲ გუამსა შინა. და თითოეული მათგანი საცნაურ არს, ვითარმედ არა შეერთვის მეორესა, რამეთუ სხუაჲ არს საზღვარი ფერისაჲ და სხუაჲ არს ნივთისაჲ და სხუაჲ არს ვითარებაჲ საგრძნობელთაჲ საზღვრითა, რამეთუ სიჩჩოჲ და სიგრძოჲ და სხუანი მსგავსნი ამათნი შეურევნელ არიან ურთიერთას, და გუამსაცა თანა მარტოდ შეურევნელ არიან, რამეთუ თითოეულსა მათგანსა აქუს საზღვარი თჳსი განჩინებული, რაჲ-იგი არს, და არა შეერთვის სხუასა ხილულსა გამოუთქუმელსა ვითარებისაგან. ხოლო უკუეთუ ფერი და სიკურივე ქმნულნია, რავდენებაჲ და სხუათა ყოველთა მათ საკუთრებანი დუ სადამე გამოაჴუას, თითოეულმან თჳსი საზღვარი, გუამსა დაჰჴსნდეს. და აწ უწყით, ვითარმედ განბნევაჲ ამათი დაჰჴსნის გუამსა, და შეერთებაჲ შეამტკიცებს. და ვითარცა დაუდგრომელ არს გუამი, რაჟამს განეშოროს ფერი, გინა თუ სიმაღლე, გინათუ განმარტებაჲ და შემოკრებაჲ, ანუ თუ ნივთი, გინა თუ სხუაჲ რაჲმე ერთიცა საკუთრებათა ამათგანი. რამეთუ თითოეული ამათგანი რაჟამს იპოოს მარტოდ, არა გუამ არს, არამედ გონებაჲ არს, რომელი განაგებს ამათ, და ბუნებაჲცა ღმრთებისაჲ გონიერებაჲ არს. და არა საკჳრველ არს, თუ გონიერნი (88v) ესე და სრულნი დაბადებულ იყვნენ გონებისაგან ღმრთეებისა, რომელმან შექმნნა მიზეზნი ესე დასამტკიცებელად გუამთათჳს. და იგი არს გონებაჲ ჭეშმარიტი არა ვითარ ბუნებანი ესე გონიერნი. და ყო შემტკიცებაჲ მათი შეერთებითა ურთიერთას, ხოლო ჩუენ განვაგეთ სიტყუაჲ ჩუენი ამას შინა, რაჲთა არა კუალად ვიქმნნეთ მათვე სიტყუათა და კმა-ვიყოთ სარწმუნოებაჲ, რომლითა გურწამს, ვითარმედ ღმერთმან არარაჲსაგან აღმოაცენნა დაბადებულნი ესე, და შეცვალნეს სხუასა ზედა წესსა, ვითარ-იგი გუესმის[1] წიგნთაგან და ჩუენ გურწამს ესე თჳნიერ ყოვლისა იჭჳსა.

## [თავი ႩႣ]

## **და თქუა კ҃დ [თავსა] სიტყჳს-გებაჲ მათა მიმართ, რომელნი იტყჳან: „ნივთი დაუსაბამოჲ არს ღმრთისა თანა“**

და არა უჯმს მას სიტყუათა ჩუენთაგან განგებულებითა განცდაჲ ნივთსა შინა, რომელი დაამტკიცებს, ვითარმედ დასაბამი აქუს და დაწყებულ არს გონებისაგან და რომელი უხილავ არს,

---

[1] გუჱსმის Jer. 44.

* აქ ხელნაწერს აკლია 1 ფურცელი.

რამეთუ ვხედავთ ყოველთა ნივთთა პოვნილთა ვითარებისაგან, რომელი ოდეს-იგი განშიშულდის] (42r) მათგან, ვერღარა იცნობის მითხრობითა. და თითოეული ვითარებისაგან საჩინო არს შანთისაგან მითხრობითა. და მითხრობაჲ გონებითა და არა ჴორცთა მიერ. და ვითარმცა სთქუ რომელთამე[1] ცხოველთა შინა, გინა თუ ნერგთა, ანუ თუ სხუათა რომელთამე შინა, რომელთაჲ-იგი დგომაჲ არს ნივთითა, რამეთუ ფრიად იხილო მათ შორის განყოფაჲ საზღვარსა შინა. და თითოეული მათი იცნობების, ვითარ არა შერეულ არს სხუასა მას, რამეთუ საზღვარი ფერისაჲ სხუაჲ არს და შორავს საზღვარსა სიმძიმისასა და კუალად საზღვარი შეხებისაჲ სხუაჲ არს, რამეთუ სილბოჲ და სიგრძოჲ და სხუანი ესევითარნი არა შეირევიან ურთიერთას და არცა გუამითა საზღვარსა შინა მათსა. რამეთუ თითოეულსა მათსა საზღვარი აქუს გამოჩინებული, რაჲ-იგი არს და არა შეერევის სხუასა, რომელნი სახილველ არიან მითხრობასა შინა ვითარებისასა. რამეთუ ფერი გულისხმის-საყოფელ არს და სიკურივჵ საცნობელ არს. და ვითარებაჲ და ნეშტი ყ̄ლთა მათ თითოეულთაჲ, რომელსაცა ჟამსა გამოეჴუას ერთი მათგანი ყოვლითა საზღვრითა, გუამი იგი მიერითგან დაიჴსნების. და აწ უწყით, რამეთუ ყოველი, რომელი მიიწიოს განყოფასა, დაჰჴსნის გუამსა და შეერთებაჲ მისი შეამტკიცებს უეჭუელად. და ვითარ-იგი ვერ დგას გუამი, რაჟამს განეშოვროს მას ფერი და სიმყარჵ და სიკურივჵ და ყნოსაჲ და სხეულებაჲ. და ნეშტი იგი თითოეულთაჲ მათ და თითოეული მათი არა არს გუამ, ოდეს იპოვოს იგი მარტოდ. არამედ ხილვაჲ ამათი გონებითა და ღმრთეებაჲ ბუნებასა შინა თჳსსა, (42v) კუალად გონებითა და არა თუალითა ძნიადღა სამე[2] გულისხმა-ჰყო, რაჲთა იყოს გონიერი ესე გარდამატებული დაბადებულ გონებისაგან ღმრთეებისა, რომელმან ქმნნა მიზეზნი ესე სიმტკიცედ გუამისა. და არს გონიერი იგი გარეშე[2] გონებათა მათ გულისხმის-საყოფელთა, დადგრომაჲ მისი შექმნა, რაჲთა იყოს შეერთებითა ერთი ერთისაჲთა. არამედ ვყავთ ესე განგებით, რაჲთა არა კუალად ვაქციოთ სიტყუაჲ ჩუენი სარწმუნოვებისაგან, რომელი გურწმენა, ვითარმედ ღმერთმან აღჰმართა სოფელი ესე არარაჲსაგან და მერმე შეცვალოს იგი და მიაწიოს საზომსავე თჳსსა გარეშე[3] ამისსა, ვითარ-იგი გუესმის წიგნთაგან და უწყით თჳნიერ ყოვლისა ცილობისა.

## თავი ⴉⴅ

### და თქუა ოცდამეხუთესა თავსა, ვითარ შეიწყნარონ უვარის-მყოფელთა შჯულისათჳს თქუმული წიგნთაჲ აღდგომისათჳს

და ნუუკუე რაჟამს იხილნეს ვინმე ჴორცნი ესე დაჴსნილნი, და ამასვე ამსგავსოს ღმრთეებისა ძალი და იტყოდის, ვითარმედ აღდგომაჲ ვერ შესაძლებელ არს, ვითარ იტყჳან ვინმეო. არამედ ესე მისცემს მას მოსწავებასა ჭეშმარიტსა თქუმულისა მისთჳს დასაჯერებელად სიტყუასა მთხრობელისასა. და ჭეშმარიტებაჲ ამისი სიტყუათაგან თქუმულთა მისთა, რომელნი თქუნა და საქმით აღასრულნა იგინი, ვითარ-იგი მან თქუა.• რამეთუ წიგნსა საღმრთოსა მრავალი სიტყუაჲ უთქუამს და ამისთჳს ვცნით სიტყუაჲ იგი, ჭეშმარიტ-ძი

[1] ძალთამე. [2] სამჱ. [3] გარეშჱ.

არს ანუ ცრუ. ეგრეთვე აღდგომისათჳს ვიხილოთ, უკუეთუ თქუმულნი იგი სხუანი ცრუ იყვნენ და გარეშე[1] სამართლისა ესეცა ვიდრემე ცრუ არიან. და უკუეთუ სხუანი (43r) წამებენ ჭეშმარიტებასა თქუმულისასა გამოცდილებითა, სხუაჲცა იგი ვიდრემე სარწმუნო-საყოფელ არს მითხრობისათჳს აღდგომისა. და აწ მოვიჴსენოთ ერთი და მეორჱ პირველისა თქუმულისაგანი, რომელი ჭეშმარიტად განცხადნა, და გულისხმა-ვყოთ, ვითარმედ სიტყუაჲ იგი ჭეშმარიტ არს აღდგომისათჳს.

და აწ ვინ არა იცის ესე, ვითარმედ ძენი ღმრთისანი პირველად ელვიდეს მბრწყინვალედ ნათლითა და ადგებოდეს ყოველთა მეფეთა ქუეყანისათა, და ვითარ-იგი იყვნეს მეფენი მათნი იერუსალჱმს და მტკიცე[2] — ზღუდენი იგი მის ქალაქისანი? და ვითარ-სახედ იყვნეს გოდლები იგი და სიდიდჱ იგი შენებულებისაჲ მის ტაძრისაჲ, ვითარმედ მოწაფენიცა უფლისანი განკჳრვებულ იყვნეს[1*] და ევედრებოდეს უფალსა, რაჲთა მიხედოს მას განკჳრვებით, ვითარ-იგი წმიდაჲ სახარებაჲ იტყჳს. ხოლო უფალმან აუწყა მათ, რაჲ-იგი ყოფად იყო შუენიერისა მისთჳს შენებულისა: ოჴრებაჲ და რაჲთურთით განქარვებაჲ. ხოლო მათ უკჳრდა იგი. და მერმე თქუა, ვითარმედ: მცირედ-ღა და არღარა დაშთეს მისგანი[2*] და ჟამსა მას ვნებისასა შეუდგეს ღედანი იგი, რომელნი ეგლოვდეს უმშჯავროსა საშჯელსა, რომელი საჯეს ჰურიათა მის ზედა, რამეთუ არა იცოდეს მათ, რომელი განგებულებაჲ ყოფად იყო მას შინა. ხოლო უფალმან უბრძანა მათ, რომელი განგებულებაჲ ყოფად იყო მას შინა. ხოლო უფალმან უბრძანა მათ, რაჲთა არა ტიროდიან მისთჳს, რამეთუ არა ჯერ-იყო მისთჳს ტირილი, არამედ რაჲთა დააცადონ გლოვაჲ იგი და ტირილი ვიდრე ჟამადმდე[3]. და რაჟამს შევარდეს ქალაქი იგი ჴელთა მტერთასა, რომელნი-იგი გარე[4]-მოადგეს და იყო დაწყებაჲ შეხუდომისა[5] მათისაჲ ნატრაჲ მათი, რომელნი-იგი არა შობილ იყვნეს. (43v) და აჴსენა დედაკაციცა იგი, რომელმან შეჭამა შვლი თჳსი და ვითარ-იგი თქუა, რამეთუ: „მუცელი იგი, რომელსა არა უშობიეს, ნეტარ არს"[3*]. და აწ სადა არს მეფობაჲ იგი, გინა ტაძარი, გინა ზღუდენი და კოშკები იგი მაღლები? ანუ სადა არს ძლიერებაჲ იგი ისრაჱლთაჲ? არა ყოველნივე განბნეულ არიანა კიდეთა ქუეყანისათა და სიუჳმრითა მათითა აღოჴრდა მეფობაჲცა მათი?

და მე ესრჱთ მგონიეს, ვითარმედ უფალმან აუწყა, თუ ესე და მსგავსნი ამისნი ყოფად არიან არა თუ ძალისათჳს ყოფადთაჲსა, რაჲ-მე-მცა სარგებელი აქუნდა ამისგან მსმენელთა, რამეთუ უნებლიაჲ[თ]ცა ყოფად იყვნეს იგინი? არამედ უსწრეს გამოცდილებითა, დაღაცათუ არა მეცნიერებითა ყვეს იგი, არამედ რაჲთა ჰრწმენეს, რომელი-იგი უფროჲს არს მისა.

რამეთუ წამებაჲ ამისი საქმით მოასწავებს სხჳსა მის სიმართლესა, ვითარცა-სახედ რაჟამს არნ ვინმე კაცი ქუეყანის-მოქმედი და უთხრობნ სხუასა ვისმე, რომელმან არა იცინ ძალი ყანისაჲ, ხოლო მან არა შეიწყნარის იგი თხრობითა მისითა. მაშინ კმა არნ ქუეყანის-მოქმედისა მის, უკუეთუ უჩუენოს მას ერთითა მარცულითა საწყაულისა ერთისა მოდისაგან სიმრავლჱ სიტყუათა მისთაჲ, რაჲთა ოდეს ცნას ძალი ერთისა მის მარცულისაჲ, ცნას ძალი ყოვლისა მის თესლისაჲ, რომელ არნ მოდსა მას შინა. რამეთუ რომელ-

---

[1] გარეშჱ. [2] მტკიცჱ. [3]-მდჱ. [4] გარჱ- [5] შეხუდომისაჲ.
[1*] შდრ. ლ. 21, 5. [2*] შდრ. ლ. 21, 6. [3*] შდრ. ლ. 23, 29.

მან იხილოს მარცუალი იფქლისაჲ, გინა თუ ქრთილისაჲ გინა სხჳსა რაჲსმე, და ცნას, რამეთუ შემდგომად ურნატსა შთავრდომისა იქმნეს იგი თავ. და ესრეთვე ყოველი იგი არნ. ეგრეთვე ერთისაცა წამებაჲ (44r) კმა არს ყოფილისაჲ აღდგომისათჳს. და აწ ჰამბავი აღდგომისაჲ ჩუენ თანა საქმით უფროჲს არს, ვიდრე სიტყჳთ. და რაოდენ უფროჲს საკჳრველებაჲ აღდგომისაჲ დიდ არს და ვერ დასაჯერებელ! ამისთჳს იწყო მას (!) უფალმან საკჳრველებათაგან მცირეთა, რაჲთა შეაჩუ(ინ)ნეს გონებანი ჩუენნი დიდ-დიდთა საკჳრველებათა. და ვითარცა დედაჲ რაჲ ზრდინ ყრმასა ჩჩჳლსა, და ვიდრე პირი მისი ჩჩჳლ და ნელ არნ, სძესა აწოვებნ მას, და რაჟამს კბილთა აღმოსლვად იწყიან, მოართჳს მას პური ტფილი და არა მაგარი, რაჲთა არა ავნოს სასასა მისსა სიმქისემან მისმან უჩუეველობისა მისისაგან, არამედ დაუცოხნის იგი პირითა თჳსითა, ვიდრემდის განმარჯუდის იგი საჭმლად მსგავსად ძალისა მის მჭამელისა. და მერმე იწყის ჭამად ჴმელისა განსრულებასა ძალისა მისისასა. ესრჱთვე აღზარდა უფალმან უძლურებაჲ კაცთა სულისაჲ საკჳრველებითა და შეზღუდა იგი განზრდითა, ვითარცა ყრმაჲ მცირჱ და უსრული. და პირველად სნეულისა მიერ წარწირულისა იწყო მოსწავებაჲ აღდგომისაჲ და დიდ იყო საკჳრველებაჲ იგი, არამედ არავე ჩნდა საკჳრველად მისთჳს, ვითარცა-იგი ფრიადი მჴურვალებაჲ, რომელი იყო სიდედრსა თანა პეტრჱსსა[1*]. და მყის უჩინო-იქმნა იგი მისგან შემდგომად წარსლვისა და სიკუდილდ მიახლებისა, ვიდრემდის აღდგა იგი და ჰმსახურა[2*] ყოველთა, რომელნი იყვნეს მუნ. და მცირედ[1] შემდგომადრე[2] მისა შესძინა ძალსა ძისა მისთჳს მდიდრისა, რაჟამს განწირულ იყო იგი სენისა მისგან წინაშე თუალთა ერისა მისისათა და მიახლებულ სიკუდილად. ხოლო მამაჲ მისი ღაღადებდა (44v), ჴმობდა და ევედრებოდა, რაჲთა იწრაფოს გარდამოსლვად, ვიდრე არღა მომკუდარ იყო ყრმაჲ იგი. და მან აღადგინა ყრმაჲ იგი, რომელი მიახლებულ იყო სიკუდილდ. და ესე უფროჲს განსაკჳრვებელ, რამეთუ შორს იყო ადგილისა მისგან და მიერ მიავლინა მისა სიცოცხლჱ სიმდიდრითა ჴელმწიფებისა მისისაჲთა[3*]. და კუალად შეუდგს მას უმაღლესი საკჳრველებაჲ, რომელი-იგი აჩუენა მისლვაჲ ასულისა მის მთავრისა და დაეყენა მისა მისლვად ნებსით თჳსით[4*], რაჲთა გამოცხადნეს განკურნებაჲ იგი, რომელი უჩინო იყო, სისხლისა მის მცენარისაჲ და რაჲთა სნეულისა მისცა სიკუდილი განსრულდეს. და ვითარ განეშოვრა სული ჴორცთა, მოიწია ჟამი ტყებისაჲ, გლოვისაჲ და ტირილისაჲ სიკუდილისა მისისათჳს, უბრძანა ქალსა მას და ცოცხალ-იქმნა ბრძანებითა მისითა, ვითარცა ვინ აღდგის ძილისაგან[5*]. და ამას ყოველსა შინა მიჰყვანდა და მოასწავებდა უმაღლესსა გზასა უძლურებასა ნათესავისა კაცთაჲსასა. და შემდგომად მისა აღმაღლდა საკჳრველებითა და უფროჲსითა საქმითა, რაჲთა გაუადვილოს კაცთა სარწმუნოვებაჲ აღდგომისაჲ. და კუალად წიგნი გუაუწყებს ჩუენ ქალაქსა ერთსა ქუეყანასა იუდაჲსსა, რომელსა ჰრქჳან ნაიმ, რომელსა შინა იყო ყრმაჲ, ძჱ დედაკაცისა ქურივისაჲ. და ყრმაჲ იგი იყო განსრულებულ ჰასაკსა მამაკაცობისასა, რამეთუ წიგნი ჭაბუკად იტყჳს მას. და წერილი მცირედითა სიტყჳთა მრავალსა გუაუწყებს, ხოლო მოთხრობაჲ მოასწავებს დიდძალსა მწუ (45r) ხარებასა და გლოვასა. რამეთუ იყო დედაჲ იგი მკუდრისაჲ მის ქურივ[6*]. და აწ არა ჰხედა-

---

1 მცირჱდ. 2-რჱ.

1* შდრ. მრ. 1, 30. 2* შდრ. მრ. 1, 31. 3* შდრ. ი. 4.50—53. 4* შდრ. ლ. 8,41—49. 5* შდრ. ლ. 8,52—55. 6* შდრ. ლ. 7, 12.

ვა, ვითარ დიდი იგი შეხუდომაჲ შემოკლებულად მოასწავა წიგნმან და რაჲ არს ძალი მისი? რამეთუ არღარა აქუნდა დედაკაცსა მას სასოებაჲ სხჳსა ძისა შობისაჲ და ნუგეშინის-მცა-იცა მწუხარებისა მისგან, რამეთუ დედაკაცი იგი ქურივ იყო და სხუასა არავის ჰხედვიდა და იყო იგი მხოლოდშობილი მისი. ამისთჳსცა შეხუდომაჲ იგი მისი იყო დიდ და საჩინო ყოველთათჳს, რომელნი არა უცხო არიან ბუნებისაგან. და არცაღა სადა სხუაჲ ეშვა დედაკაცსა მას გარეშე[1] მის ყრმისა და მისდა ოდენ ეწოვნა სძჱ. და იგი იყო სანთელი ტაბლისა მისისაჲ და განმცხრომელი. და იგი იყო შემამკობელი ფოლოცთაჲ ყოვლითავე, ხილვითა მარილოვან იყო იგი, რამეთუ მარტოჲ ესუა იგი დედასა მისსა. და ამისთჳს აყენებდეს უფალსა განსლვად გალილეად, რამეთუ ჰურიასტანელთა ეპყრა ჴელმწიფებაჲ მის ჟამისაჲ.

და წარიყვანნეს მოწაფენი უფლისაგან, რაჲთა გულისხმა-ყონ დასაბამი სრულისა აღდგომისაჲ ბეთანიას. და შემდგომად ოთხისა დღისა ლაზარეს სიკუდილისა და აღსრულებისა ყოვლისავე, რომელი ჴერ-არს მკუდარსა ზედა — სახუეველითა შეხუევაჲ და დადებაჲ საფლავსა, და მიიწინეს ჴორცნი იგი განრყუნად და დაჴსნად. და განიხრწნნეს მიწასა შინა და დაჰჴსნდეს ჴორცნი. და იყო საქმჱ იგი დიდი ჟამსა ბუნებისა[2] დაჴსნისასა მძლავრობით. მაშინ საქმჱ ყოველთა აღგომისაჲ, რომელი არღა სარწმუნო იყო, იქმნა ცხად საჩინო (45v), რამეთუ არღარა ფიცხლისა სალმობისაგან აღადგინა იგი, გინა თუ რომელი-იგი სიკუდიდ მიცემულ იყო, აღადგინა იგი, და არცაღა მცირჱ ქალი მომკუდარი აღდგების და არცა ვითარ-იგი ჭაბუკი, რომელი საფლავად მიაქუნდა და განთავისუფლებული აღდგა იგი, არამედ კაცი, რომელი საფლავსა შინა იდვა მკუდარი და დაჴსნილი და განრყუნილი, ვიდრემდე თჳსნიცა იგი მისნი არა აღგილ-სცემდეს უფალსა, რაჲთამცა მიეახლა საფლავსა მყრალობისა მისთჳს, რომელი იყო საფლავსა შინა[1*]. და ესე ერთითა ჴმითა განცხოველდა და ცხოვნდა და ჭეშმარიტ იქმნა ჰამბავი მკუდართა აღდგომისაჲ[2*]. და ესე არს საქმჱ სათანადოჲ ყოველთა მოსალოდებელი, რომელი ერთსა ამას ზედა ვიხილეთ. და ვითარცა-იგი ყოველთასა მას ზედა აღდგომასა სიტყჳსაებრ მოციქულისა ყოფად არს: „გარდამოჴდეს უფალი ბრძანებითა და ჴმითა ანგელოზთმთავრისაჲთა და ელვითა, და აღადგინნეს მკუდარნი უხრწნელებად“[3*], ეგრეთვე აწ ბრძანებით, ჴმითა, მიცემულმან საფლავად, ვითარცა ძილი, ეგრჱთ განიშორვრა სიკუდილი და განიყარა რყუნილებაჲ, რომელი დაცემულ იყო მის ზედა სიკუდილისაგან. სრული, მრთელი აღემართა საფლავისაგან და ვერ დააყენეს იგი გამოსლვად კრულებამან ჴელთა და ფერჴთა მისთამან.

და აწ მცირჱ გგონიესა ესე დამტკიცებისათჳს მკუდართა აღდგომისა, ანუ გიჴმს-ღა კუალად სხუაჲცა წამებაჲ ამისთჳს? არამედ მგონიეს, ვითარმედ არა ცუდად ითქუა კაფარნაომს სიტყუაჲ იგი პირისაგან უფლისა კაცთა მიმართ, რაჟამს-იგი თქუა, ვითარმედ მრქუათ სამე[3] იგავი ესე: „მკურნალო, განიკურნე*... [Jer. 44. 91v: თავი შენი“[4*], არამედ ვინაჲთგან სხჳსა ჴორცითა დაემტკიცა

---

[1] გარეშჱ. [2] ბუნებისასა. [3] სამჱ.

[1*] შდრ. ი. 11, 39 [2*] შდრ. ი. 11, 43—44. [3*] შდრ. I თეს. 4,16. [4*] ლ. 4, 23.

* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

საკჳრველებაჲ მკუდართა აღდგომისაჲ, უფროჲსღა ჯერ ვ~ემე იყო, რაჲთა დაამტკიცოს იგი ჴორცთა შინა კაცებისა თჳსისათა. და აწ გიხილავს დამტკიცებაჲ მკუდართა აღდგომისაჲ სხუათა ზედა, ქალსა მას, რომელი მიწევნულ იყო სიკუდიდ, და ჭაბუკსა მას, რომელი მოაკლდა ცხორებისაგან, და ყრმასა მას, ცხედარსა ზედა მდებარესა, და მკუდარსა მას დაჴსნილსა, რომელი სულოოდა. და ესე ყოველნი მოიქცეს ერთითა სიტყჳთა ცხორებად, არამედ ნუუკუე[1] ორგულობდეღა მახჳლითა და წყლულებითა მკუდართათჳს, ნუუკუე[1] მადლი იგი და ძალი ვერ სრულ იყოს მათ შინა, უფალო! მიჰხედე რომელსა-იგი ჴელნი დაუმსჭუალნეს! მიჰხედე, რომელსა-იგი უგუმირეს ლახურითა გუერდსა მისსა! მიყვენ თითნი შენნი ადგი-(92r) ლსა მას სამშჭუალთასა! შეყავ ჴელი შენი წყლულსა მას ლახურისასა და გულისჴმა-ყავ სივრცე იგი წყლულისაჲ, რომელსა შევა (sic) ჴელი შენი! რამეთუ ლახუარსა შეუქმნია წყლულებაჲ ვრცელი გუერდსა[2] მას შინა. და აწ უკუე[3] ესე აღდგომილ არს მკუდრეთით სიტყჳსაებრ მოციქულისა, „ვითარ იტყჳან ვინმე, ვითარმედ აღდგომაჲ მკუდართაჲ არა არსო“[1*].

და აწ ვინაჲთგან დამტკიცებულ არიან ყოველნი საქმენი, რომელნი პირველ უფლისა იყვნეს ბრძანებითა მისითა, რომლისათჳს წამებენ საქმენი განსრულებულნი და ჩუენ გვცნობიეს იგი არა სიტყუათაგან ოდენ, არამედ საქმით მათ ზედა, რომელნი-იგი სიკუდილისაგან ცხორებად მოაქცინა, და აწ რომელიმეღა მიზეზი დაშთა მათთჳს, რომელნი-იგი მკუდართა აღდგომასა არა შეიწყნარებენ და მათითა მით სიბრძნითა განქარვებადითა ჰნებავს დაფარვაჲ ჭეშმარიტებისაჲ? ხოლო ჩუენ გვსწავიეს წინაჲსწარმეტყუელისაგან მადლი მკუდართა აღდგომისაჲ, ვითარ-იგი თქუა: „მოუღე სული მათი მათგან, მოაკლდიან და მიწადვე თჳსა მიიქციან; და მერმე გამოავლინო სული შენი, დაჰბადნე იგინი, და განაახლო პირი ქუეყანისაჲ“[2*]. რაჟამს იტყჳს: „მაშინ იხარებდეს უფალი ქმნულთა თჳსთა ზედა“[3*], ოდეს „წარწყმდენ ცოდვილნი ქუეყანით“[4*], რამეთუ ვერ ეგების ცოდვილ წოდებად ვისამე, სადა არა არს ცოდვაჲ, რომელთა თანა ჩუენიცა ზიარებაჲ ინებენ უფალმან, რამეთუ მისი არს ჴელმწიფებაჲ და ძლიერებაჲ საუკუნითგან უკუნისამდე, ამენ.

## [თავი ხ~ჳ]

### და თქუა კ~ვ: თავსა, რამეთუ აღდგომაჲ არა თუ თანამდებ არს

და რამეთუ ვჰპოვებთ რომელთამე უძლურად გულისხმის-მყოფელთა, რომელნი შეასწორებენ ძალსა თჳსსა ძლიერებასა ღმრთეებისასა და ჰგონებენ, ვითარმედ რომელი-იგი იწრო არნ ჩუენდა, არნ იგი იწრო ღმრთისათჳსცა. და მოაჴსენებენ მკუდართა მათ, პირველთა განრყუნასა და ხრწნილებასა გუამთა მათთასა, რომელნი-იგი განლინა ცეცხლმან. და კუალად მოაჴსენებენ მჴეცთა მიმართ ჴორცისმჭამელთა, და თევზმან რაჲ შეჭამის კაცი სიღრმესა შინა, და მერმე იქმ(92v)ნის იგი საზრდელ და საჭმელ კაცთა, და არნ იგი მიერითგან ნაწილ ერთ ჴორცთა მათთა. და ამათ და მსგავსთა ამისთა სახეთა მოიღებენ, რომელნი არა ჯერ-არიან მოჴსენებად ძალსა თანა ღმრთეებისასა და დიდებულსა მას ძლიერებასა ჴელმწიფებისა მისისასა]. (46r) ჰნებავს ამით სიტყუაჲ აღდგომისათჳს დაჴსნად. და რამეთუ ვერ შესაძლებელ არსო, რაჲთა კუალად-აგოს ღმერთმან კაცისაჲ ყოველი ასოჲ, რომელი აქუნდა მას საკუთრად თითოვეული იგი ადგილსა თჳსსა, ვითარ-იგი იყვნეს პირველად. ხოლო ჩუენ მცირედითა სიტყჳთა დავჰჴსნეთ ცუდი იგი მრავლისმეტყუელებაჲ მათი, რომელნი ჰგონებენ, ვითარმედ სარწმუნო არს სიტყუაჲ მათი. ხოლო ჩუენ ვიტყჳთ და აღვიარებთ, ვითარმედ გუამნი დაჴსნად არიან და მიწევნად არიან, ვინაჲ-იგი იქმნა აგებულებაჲ მისი, და რამეთუ ქუეყანისაჲ მიიქცეს ქუეყანადვე, ვითარცა თქუა წიგნმან[5*]. და ჰაერი და წყალი შეერთოს მსგავსსავე თჳსსა, დაღათუ მჴეცთაგან შეჭმულ იქმნა, გინა თუ თევზთა, და შეერია ჴორცი იგი კაცისაჲ ჴორცთა მათთა და მერმე იქმნა მიწა და ნაცარ ცეცხლისაგან. და ყოველი, რომელი აჴსენეს ესევითარი, ყო-

---

[1] ნუუკუჱ Jer—44. [2] გუჱრდსა Jer. 44. [3] უკუჱ Jer.—44.

[1*] I კორ. 15, 2. [2*] ფს. 103, 29—30. [3*] ფს. 103, 31. [4*] ფს. 103, 35. [5*] შეს. 3, 19.

ველნივე ესე სოფელსა ამას შინა განბნეულ არიან და არა გარეშე[1] სოფლისა, არამედ ამასვე სოფელსა შერთულ არიან. ხოლო საღმრთოჲ იგი წიგნი იტყჳს, ვითარმედ სოფელი ესე ყოვლითურთ ნებსა შინა თუალისასა დამტკიცებულ არს. და აწ უკუეთუ შენ უწყი, რაჲ-იგი გიპყრიეს მჴელითა შენითა, ვითარ ჰგონებ უუძლურესმცა იყოა ძალი ღმრთისაჲ ძალსა შენსა და ვერმცა გულისხმა-ყოა, რაჲ-იგი უპყრიეს ნებსა შინა ღმრთეებისა თჳსისასა?

## თავი ႩႦ

### და თქუა ოცდამეშჳდესა თავსა, რამეთუ ეგების, რაჲთა კუალად ეგნენ გუამნი კაცთანი ოთხთა მათგან ნივთთა ქუეყანისათა შემდგომად დაჴსნისა მათისა და განიყვნენ ერთსახენი თითოვეულად ნაწილად ყოველთაგან

ნუუკუე ჰგონებდე, რაჟამს იხილნე სტჳქისნი ამის სოფ(46v)ლისანი, ვითარმედ იწრო რაჲმე არს კუალად მოქცევაჲ აერისაჲ მის, რომელი იყო ჩუენ შორის აერად და სიმჴურვალჱ სიმჴურვალედ და ნოტიაჲ ნოტიად და ეგრეთვე ქუეყანაჲ ყოველი, თითოვეული მოყუსისა თჳსისა, ვიდრემდის მოიქცენ ადგილადვე თჳსა საკუთარი იგი სათანადოჲსაგან. და ნუ გულს-ეტყჳ სახისა ამისთჳს და საქმისა, რომელსა ჰხედავ კაცთა თანა, რამეთუ ესე არს ზეშთა-ექმნების განსაზღვრებულთა მათ ძლიერთა ღმრთისაგან. და მე მიხილავს საყოფელსა კაცთასა სამწყსოჲ ცხოვართაჲ, გინა თუ სხუათა ცხოველთაჲ, ერთად შეკრებული მწყემსთა მრავალთაჲ. ხოლო რაჟამს ჟამნ განრჩევაჲ თითოვეულისა სამწყსოჲსაჲ თესლად-თესლადთაჲ მათ პირუტყუთაჲ, მაშინ ადვილად განარჩიიან ჩუეულებისაებრ თჳსისა და ნიშანთა მათ დაბეჭდვითა. რომელნი არიან მათ თანა, დაადგრის თითოვეულსა მათგანსა საკუთრებაჲ თჳსი. და უკუეთუ შენ გამოსახო ესე თავისა შენისათჳს, არავე შესცთე ჭეშმარიტებისაგან, რამეთუ სულსა აქუს მიდრეკაჲ და მიდევნებაჲ და ნათესაობაჲ ჴორცთა მიმართ, რომელთა შინა მყოფ იყო. და შეყოფაჲ იგი წულილადი ბუნებით იყო მეფობისა მისთჳს და მკჳდრობისა მისისა მათ შინა და ნიშანთა მათგან ბუნებითთა, რომელსა შინა განეყოფვის საკუთრებაჲ სათანადოჲსაჲ, იცნის და მიაგის. და აწ ვინაჲთგან სული მოიზიდვის ჴორცთაგან, კუალად ყოვლითურთ საკუთრებით მისით და ნათესაობით, აწ უკუე რაჲმე იწროვება არსა ძალისა...* [Jer 44. 93r: მისთჳს საღმრთოჲსა? რამეთუ არარაჲ დააყენა, რაჲთა შეეყოს ნათესაობასა და საკუთრებასა თჳსსა მოზიდვითა მით მიუთხრობელითა. და მოესწავების დასარწმუნებელად სულსა, ვითარმედ არიან მუნ შინა ნიშანნი და კუალნი ჴორციელნი შემდგომად განთჳსებისა მისისა ჴორციელთაგან სულთა მათ მიერ, რომელნი არიან ჯოჯოხეთს შინა, რომელთა-იგი ჴორცნი დაშთომილ არიან სამარეთა შინა, რომელთა შინა არიან ნიშანნი და სასწაულნი ჴორციელებრნი წულილად დადგრომილნი სულთა მათ შინა, რომლითა იცნობა ლაზარე და არა უცნაურ იქმნა მდიდარიცა.

ამისთჳს ჯერ-არს, რაჲთა დავირ(93v)წმუნოთ, ვითარმედ საკუთრებაჲ იგი, დადგრომილი ჴორცთა, ოდესმე გამოეთჳსოს სათანადოთა მათ, და უმეტეს მათ თანა, რომელნი წულილად გამოეძიებდენ საქმესა ბუნებათასა. რამეთუ არა ყოვლითურთ განქარვებადი არს და დაუდგრომელი შეპყრობად, არამედ რომელიმე ჰგიეს ჩუენ თანა და რომელიმე შეიცვალების გზავნასა მას შინა თჳსსა, რამეთუ ჴორცნი შეიცვალნიან ზრდასა შინა და მოკლებასა, და იცვა-

[1] გარეშჱ.

* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

ლებნ კაცი სამოსელსა თჳსსა შეტყუებულად1 სიორძილისა მის, ჰასაკისა აღმატებასა მას და მოკლებასა. რამეთუ მარადის მის თანა მყოფ არს შეუცვალებელად და ყოველსა შინა შეცვალებასა ჴორცთასა, რომლითა იცნობების ბუნებაჲ, არიან ნიშანნი საცნაურნი მდგომარენი. ხოლო სენნი იგი, რომელ შეემთხუევიან2, არა მათ ვიტყჳთ და არცა მისთჳს არს სიტყუაჲ ესე ჩუენი, ვითარ-იგი შეემთხჳის ვნებისაგან გინა თუ მიზეზთაგან სენთაჲსა, რომელი-იგი რაჟამს მიიწიის ჴორცსა ზედა, იქმნის ვითარცა პირი უცხოჲ ბუნებითსა მას ზედა, და შეყოფილ ამით მდგომარისა თანა მდგომარე იქმნის და დაშთის სულსა შინა საღმრთოსა და არა თუ მოდინარითა მით შესაცვალებელითა, არამედ სამარადისოჲთა მით, რომელი-იგი მარადის ჰგიეს წესსა ზედა თჳსსა. და რამეთუ ყოველნი განყოფანი, რომელნი არიან ტომებსა შინა, შეიცვალნენ ვითარებათაგან ბუნებისათა შეზავებასა შინა. და შეზავებაჲ არა თუ სხუაჲ რაჲმე არს, არამედ შერევაჲ სტჳქისთაჲ. და ძირად ყოვლისა დაბადებულისა სტჳქისნი არიან, და მისგან დაებადა გუამი კაცისაჲ და იძულებით იქმნა გუამი ესე ტაძარ და საყოფელ სულისა. და საყოფელი იგი არა უმეცარ არნ მყოფსა მას, არამედ ჟამსა მას განახლებისასა მოიზიდოს სული იგი მისავე, რომელი-იგი მსგავს იყო ბუნებასა მას მისსა ტომებითა მით უცილობელად. და ეგრეთვე თანა-აც სოფელსა ამას დაჴსნაჲ საკუთრებათაგან. და განყოფაჲ ნივთთაჲ ვითარცა ვეცხლ-წყალი, რაჟამს დაითხიის ადგილსა, რომელსა არნ ფრიად ნაგევი და (94r) მტუერი3, და განიბნიის და განითჳსის მრავალ ნაწილად წულილ-წულილად და არარას შეერთის სხუასა, და მერმე შეიკრიბის და შეერთის! ურთიერთას განბნეული იგი, და სხუაჲ არარაჲ შეერთის მის თანა და არცა რაჲ წარწყმდის მისგანი, ესრე-სახედ იყოს შეერთებაჲ ბუნებისა მის კაცობრივისაჲ, ვითარ ვჰგონებ ნებითა ღმრთისაჲთა და მრავლად განაწილებული იგი მყის შეიზაოს და ადვილად თჳნიერ შრომისა და შემთხუევისა4 ბუნებასა] (47r) მას დამბადებელისასა. და ამისა მოწამე არს ხილვაჲ იგი ეზეკიელ წინაჲსწარმეტყუელისაჲ, ვითარცა ქუეყანამან რაჲ ადვილად აღმოაცენნის მცენარენი თჳნიერ შრომისა და ჭირისა, არა იძულებით იფქლი გინა თუ სხუაჲ რომელივე (sic) თესლი1*, რომელი ვერ იმსახურების მწუანვილად გინა თუ ჴმელად საჭმრად ჩუენდა საზრდელისათჳს. და შეიცვალებინ იგი ჟამსა აღორძინებისასა, ვითარ-იგი აღემატებინ ქუეყანით დგომასა შინა მისსა მყარად და რომელიმე ღრუდ, და არნ საზრდელი იგი აღმოცენებული მრავალფერი აღმოცენებულ სიჭმელისაგან ქუეყანისა და სინოტიისაგან წყლისა. და მერმე მოიღის თითოვეულმან სახჱ ბუნებისა თჳსისაჲ და განიყვის მრავალ-სახედ და მრავალ-ფერად. აწ უკუეთუ თითოვეული მცენარეთაჲ მათ იზარდების ნოტიისაგან და ქუეყანისა და თითოვეული მათგანი შემძლებელ არს მოზიდვად და მოყვანებად მათა ბუნებად თჳსისა სიორძილისათჳს და ნაყოფიერებისა, მაშა რაჲ საკჳრველ არს სიტყუაჲ ჩუენი აღდგომისათჳს ყოველთა კაცთაჲსა, ვინაჲთგან სახედ მისა არს სახჱ თესლთა5 მათ მცენარეთაჲ, რომელნი-იგი მიიზიდვიან ბუნებათაგან თჳსთა?

და რამეთუ ყოვლით კერძოვე გუაქუს მოსწავებაჲ აღდგომისაჲ ჭეშმარიტი* [Jer.44. 94r: და არა თუ გარე არს მეცნიერებისაგან გამოცდილებისა, რომელი-იგი გუეუწყა და დაემტკიცა ჩუენ შორის, რომელი-იგი წინაჲსწარ ითქუა და ჩუენ თანა-წარვჰჳედით მოჴსენებად გამოცხადებისათჳს ბუნებათა ჩუენთაჲსა. აწ კუალად მასვე გამოცხადებასა მოუჴდეთ და ვთქუათ, თუ რაჲ არს მიზეზი დაწ(94v)ყებისა ბუნებისა ამის ჩუენისაჲ, გინა თუ დასაბამი ჩუენი რაჲ არს? აწ ვის-მე არა დაუკჳრდეს საქმე ესე ბუნებისაჲ და ქცეულებაჲ მისი და რაჲ-მე არს, რომელსა-იგი საშოჲ შეიწყნარებს და რაჲ არს საქმე მისი და ვითარ-იგი იქცევის, ანუ არა უწყითა, ვითარმედ განმარტებული რაჲმე არს მსგავსი ურთიერთას, რომელსა-იგი დააბამს საშოჲ შორის სიღრმეთა, რომელი-იგი არს თესლი დასაბამი ჴორცთა ჩუენთაჲ? ხოლო განსრულებული იგი, საშოსა შინა შეყოფილი, მსგავსი ხაჭოჲსაჲ, გამოწერილი ხატითა, აგებულითა განსრულებული, და ვინ-მე განყოს იგი ცნობი-

1 შეტყუჱბულად. 2 შეემთხუჱვიან. 3 მტუჱრი. 4 შემთხუჱვისა. 5 თესლთაჲ.

1* შდრ. ეზეკ. 4,10.

* აქ გადამწერს გამორჩენია ტექსტის ნაწილი.

თა, ანუ ვინ-მე შეუძლოს გამოთქუმაჲ მისი და ვინ ჴელ-ყოს ცნობაჲ ბუნებისა მის შეერთებულისაჲ და გულისჴმა-ყოს შემდგომიცა იგი, ვითარმედ უნდოჲ იგი და შეურაცხი და უშუერი[1] ხილვითა და წულილადი ძალითა, რომელ არს დასაბამი საქმისა მის დიდებულისა და შუენიერებისაჲ[2], რომელ არს სისრულე ჴორცთაჲ, და კუალად რამეთუ დიდ არს საქმე ესე არა შემდგომისათჳს ხოლო, ჴორცთაჲსა ვიტყჳ, არამედ უფროჲსღა ჯერ-არს საკჳრველებაჲ დაწყებისათჳს მისისა და საქმისათჳს სულისა და გამოძიებისათჳს (მათ შორის).

## [თავი ქი]

### და თქუა კ~ჱ თავსა მათთჳს, რომელნი იტყჳან, ვითარმედ სულნი დაებადნეს უწინარჱს ჴორცთა, გინა თუ ჴორცნი უწინარჱს სულთა, და დაჴსნაჲ სიტყჳსა მათისაჲ, რომელნი დაამტკიცებენ, ვითარმედ სულნი დაადგრენ მრავალთა შინა გუამთა]

და არათუ გარეშე[3] არს მეცნიერებისაგან გამოცდილებისა, რომელი-იგი შესაკრებელთა შორის სულისათჳს და ჴორცთაჲსა. რამეთუ ჰგონებდეს რომელნიმე უწინარჱსნი ჩუენსა დაწყებასა სიტყუათა მათთასა, ვითარმედ სულნი შეკრებულნი არიან საქმესა შინა განთჳსებულსა საკუთრად და ამას ზედა დაებადნეს. (47v) და რამეთუ საგონებელ არიან კეთილისა და ბოროტისა ქუეშე[4] ყოფად. ხოლო ვიდრემდის ეგოს სული კეთილსა შინა, უკუე არს იგი შორს შერევისაგან ჴორცთაჲსა. არამედ ოდეს გარდაჰჴდის კეთილისა მისგან, მიდრკის ჴორცთა საქმესა, მოიცალის ესევითარსა სადგურსა და კუალად სხუათა. რაჟამს ესმა სიტყუაჲ იგი წინაჲსწარმეტყუელისაჲ მოსჱსი დაბადებისათჳს კაცისა, თქუეს, ვითარმედ ჴორცნი უპირადჱს არიან სულისა ჟამთა შინა, რამეთუ დასაბამად მოიღო ღმერთმან მიწაჲ ქუეყანით და შექმნა იგი კაცად და მერმე-ღა შთაჰბერა სული ცხოველი[1*]. და ამის გამო უპირადჱსობაჲ მისცეს ჴორცთა, ვიდრე სულსა წინადაბადებულობისა მიზეზითა. რამეთუ იტყჳან, ვითარმედ სული ჴორცთათჳს დაებადაო, რაჲთა არა იყვნენ ჴორცნი უძრავ თჳნიერ საშუმინველისა და სულისა. და ყოველი, რომელი რაჲსათჳსმე დაებადოს, უდარჱს არს პატივითა, ვითარცა იტყჳს წმიდაჲ სახარებაჲ, ვითარმედ: „სული უფროჲს არს საზრდელისა და ჴორცნი სამოსლისა“[2*]. რამეთუ ესენი მათთჳს დაებადნეს, რამეთუ ყოფამან ამათმან ყვნა იგინი.

ხოლო ვინაჲთგან ორნი ესე სიტყუანი აცილობენ ურთიერთას და საეჭუელ არიან და არღა ჩანს, რაჲ-იგი არს ჭეშმარიტი შორის მათსა, ვიტყჳ, რომელთა-იგი თქუეს, ვითარმედ სულნი არიან საქმესა შინა მარტოდ განსაკუთრებულ, და კუალად რომელნი-იგი ჰგონებდენ, ვითარმედ ჴორცნი უპირადჱს იყვნეს სულთა. აწ ჩუენ თანა-გუაც, რაჲთა არაჲ დაუტევოთ თჳნიერ გამოძიებისა და გამოცხადებისა შორის ორთა მათ ცილობათა წულილად გამოკულევითა და ვრცელად განმარტებითა (48r), რომლისათჳს გჳჴმს სიგრძოჲ ჟამისაჲ და განმრავლებაჲ სიტყჳსაჲ. ხოლო ჩუენ შემოკლებით, მსგავსად ძალისა ჩუენისა, გამოვაცხადოთ მისთჳს და მერმე[5] ვიწყოთ ხილულისა მისთჳს ჩუენ მიერ, რომელ არს მას შინა ჭეშმარიტებაჲ. ხოლო მეტყუელნი იგი პირველისა მის სიტყჳსანი, რომელსა დაამტკიცებენ, ვითარმედ სულნი უწინარეს არიან ჴორცთასა, არა განძღოვრებულ არიან იგინი სიტყჳთა ჟამთა შინა მეტყუელთა მათგან, რომელნი იტყჳან, ვითარმედ სულნი მიიცვალებიან მრავალთა შინა გუამ-

[1] უშუჱრი Jer. 44. [2] შუჱნიერისაჲ Jer. 44. [3] გარეშჱ. [4] ქუეშჱ. [5] მერმჱ.
[1*] შეს. 2, 7. [2*] მთ. 6, 25.

თა, ანუ ვინ-მე შეუძლოს გამოთქუმაჲ მისი და ვინ ჴელ-ყოს ცნობაჲ ბუნებისა მის შეერთებულისაჲ და გულისჴმა-ყოს შემდგომიცა იგი, ვითარმედ უნდოჲ იგი და შეურაცხი და უშუერი[1] ხილვითა და წულილადი ძალითა, რომელ არს დასაბამი საქმისა მის დიდებულისა და შუენიერებისაჲ[2], რომელ არს სისრულე ჴორცთაჲ, და კუალად რამეთუ დიდ არს საქმე ესე არა შემდგომისათჳს ხოლო, ჴორცთაჲსა ვიტყჳ, არამედ უფროჲსღა ჴერ-არს საკჳრველებაჲ დაწყებისათჳს მისისა და საქმისათჳს სულისა და გამოძიებისათჳს (მათ შორის).

## [თავი ႩჁ]

### და თქუა კ̃ჱ თავსა მათთჳს, რომელნი იტყჳან, ვითარმედ სულნი დაებადნეს უწინარჱს ჴორცთა, გინა თუ ჴორცნი უწინარჱს სულთა, და დაჴსნაჲ სიტყჳსა მათისაჲ, რომელნი დაამტკიცებენ, ვითარმედ სულნი დაადგრენ მრავალთა შინა გუამთა]

და არათუ გარეშე[3] არს მეცნიერებისაგან გამოცდილებისა, რომელი-იგი შესაკრებელთა შორის სულისათჳს და ჴორცთაჲსა. რამეთუ ჰგონებდეს რომელნიმე უწინარჱსნი ჩუენსა დაწყებასა სიტყუათა მათთასა, ვითარმედ სულნი შეკრებულნი არიან საქმესა შინა განთჳსებულსა საკუთრად და ამას ზედა დაებადნეს. (47v) და რამეთუ საგონებელ არიან კეთილისა და ბოროტისა ქუეშე[4] ყოფად. ხოლო ვიდრემდის ეგოს სული კეთილსა შინა, უკუე არს იგი შორს შერევისაგან ჴორცთაჲსა. არამედ ოდეს გარდაჰჴდის კეთილისა მისგან, მიდრკის ჴორცთა საქმესა, მოიცალის ესევითარსა სადგურსა და კუალად სხუათა. რაჟამს ესმა სიტყუაჲ იგი წინაჲსწარმეტყუელისაჲ მოსჱსი დაბადებისათჳს კაცისა, თქუეს, ვითარმედ ჴორცნი უპირაღჱს არიან სულისა ჟამთა შინა, რამეთუ დასაბამად მოიღო ღმერთმან მიწაჲ ქუეყანით და შექმნა იგი კაცად და მერმე-ღა შთაჰბერა სული ცხოველი[1*]. და ამის გამო უპირაღჱსობაჲ მისცეს ჴორცთა, ვიდრე სულსა წინადაბადებულობისა მიზეზითა. რამეთუ იტყჳან, ვითარმედ სული ჴორცთათჳს დაებადაო, რაჲთა არა იყვნენ ჴორცნი უძრავ თჳნიერ საშუმინველისა და სულისა. და ყოველი, რომელი რაჲსათჳსმე დაებადოს, უდარჱს არს პატივითა, ვითარცა იტყჳს წმიდაჲ სახარებაჲ, ვითარმედ: „სული უფროჲს არს საზრდელისა და ჴორცნი სამოსლისა“[2*]. რამეთუ ესენი მათთჳს დაებადნეს, რამეთუ ყოფამან ამათმან ყვნა იგინი.

ხოლო ვინაჲთგან ორნი ესე სიტყუანი აცილობენ ურთიერთას და საეჭუელ არიან და არღა ჩანს, რაჲ-იგი არს ჭეშმარიტი შორის მათსა, ვიტყჳ, რომელთა-იგი თქუეს, ვითარმედ სულნი არიან საქმესა შინა მარტოდ განსაკუთრებულ, და კუალად რომელნი-იგი ჰგონებდენ, ვითარმედ ჴორცნი უპირაღჱს იყვნეს სულთა. აწ ჩუენ თანა-გუაც, რაჲთა არაჲ დაუტევოთ თჳნიერ გამოძიებისა და გამოცხადებისა შორის ორთა მათ ცილობათა წულილად გამოკულევითა და ვრცელად განმარტებითა (48r), რომლისათჳს გჳჴმს სიგრძოჲ ჟამისაჲ და განმრავლებაჲ სიტყჳსაჲ. ხოლო ჩუენ შემოკლებით, მსგავსად ძალისა ჩუენისა, გამოვაცხადოთ მისთჳს და მერმე[5] ვიწყოთ ხილულისა მისთჳს ჩუენ მიერ, რომელ არს მას შინა ჭეშმარიტებაჲ. ხოლო მეტყუელნი იგი პირველისა მის სიტყჳსანი, რომელსა დაამტკიცებენ, ვითარმედ სულნი უწინარეს არიან ჴორცთასა, არა განშოვრებულ არიან იგინი სიტყჳთა ჟამთა შინა მეტყუელთა მათგან, რომელნი იტყჳან, ვითარმედ სულნი მიიცვალებიან მრავალთა შინა გუამ-

[1] უშუჱრი Jer. 44. [2] შუჱნიერისაჲ Jer. 44. [3] გარეშჱ. [4] ქუეშჱ. [5] მერმჱ.
[1*] შეს. 2, 7. [2*] მთ. 6, 25.

თა. და უკუეთუ სადამე ვინმე გამოეძიებდეს გამოწულილვით სიტყუთა შორის ორთა მათ ცილობათა, პოვოს სიტყუაჲ მათი მიდრეკილ ჭეშმარიტებისაგან, რამეთუ ერთმან ვინმე მოძღუართაგანმან თქუა, ვითარმედ კაცმან ვინმე შეიმოსა გუამი დედაკაცისაჲ და აღფრინდა იგი მფრინველთა თანა და აღმოსცენდა მდელოთა თანა და იქმნა ცხორებასა შინა თევზთასა. და მე ესრჱთ ვჰგონებ, ვითარმედ ჯეროვნად მოგჳთხრა სიტყუასა მას შინა თჳსსა შესატყუებელი უგუნურებისა თჳსისაჲ. რამეთუ ესე სიტყუაჲ მსგავს არს ჟღავილსა მყუართასა და ჩხიკუთასა და უტყუებასა თევზთასა და უიცებასა მცენარეთასა. და ესე ცთომაჲ მიზეზ-ექმნა ესევითარისა მომგონებელთა, ვითარმედ სულნი უპირადეს არიან ჴორცთასა. ხოლო უკუეთუ სული იგი, რომელი სულიერ არს მიდრეკითა მისითა სიზრქესა ბოროტისასა, იქმნა იგი გუამსა შინა ჴორცთასა. და გუამი იგი ჴორციელი უმოწრაფჱს არს ვნებათა მიმართ უფროჲს ბუნებისა (48v) მის სულიერისა უჴორცოჲსა, რომელმან-იგი აიძულის მიზეზთა ცოდვისათა მრავლითა მიცვალებითა მისითა გუამითი გუამად. და იყომცა შეკუეთებულ ცოდვასა უკუანაჲსკნელ უფროჲს პირველისა, რამეთუ სენი სულისა[1] კაცობრივისაჲ მიმსგავსებულ არს პირუტყუთა, რაჲთა იყოს უეჭუელად მახლობელ ბუნებასა პირუტყუთასა და მიცვალებასა მას პირუტყუებისაგან პირუტყუად. უკუე დაუცადებელ ვიდრემე არს ბოროტსა შინა მ͠ს, რამეთუ დაცხრომაჲ ბოროტისაჲ დაწყებაჲ არს სათნოვებისაჲ და პირუტყუთა შორის სათნოვებაჲ არა იპოვების.

აწ უკუე სული ვიდრემე მიიცვალების მარადის ბოროტისა მიმართ მიცვალებითა მისითა მარადის უდარჱსსა ბუნებისასა, რომელსა შინა არს და ვითარცა-იგი გრძნობადი უდარჱს არს ძალსა მეტყუელებისასა, ესრეთვე ძალი იგი მათი, რომელთა არა აქუს გრძნობაჲ, არიან იგინი უმრწემჱს მგრძნობელთა, ხოლო რომელი ისწავებდეს სიტყუათა მათთა და თარგმანებდეს, მიიცვალებდეს იგი ზრქელითი ზრქელად. და რამეთუ დასასრული სიტყჳსა მათისაჲ მოასწავებს განრყუნილებასა სულისასა ყოვლითურთ, რამეთუ სული, რომელი განვიდის წესისაგან თჳსისა და იქმნის იგი შესატყუებელ ბოროტისა, არა დასცხრის იგი, არამედ იცვალების იგი ადგილითი ადგილად. და დასასრული მისი არნ ხრწნილებაჲ მეტყუელებისაგან პირუტყუებად და პირუტყუებისაგან მიიწიოს მოკლებასა გრძნობისასა. და დაეახლოს უგრძნობ(49r)ელთა მათ მცენარეთა უსულოთა და მერმე არღარა იპოვოს მათ შორის არსებაჲცა. და ვითარ იგინი ბრძნობდენ მუნ, ავნებდენ სულსა, სადა არა არს გზაჲ მისი, რამეთუ არა ღონჱ აქუს მას კუალად ქცევად პატივსავე თჳსისა კეთილისასა.

და აწ მოასწავებს სიტყუაჲ მათი, ვითარმედ ცხოველებაჲ მცენარეთა შინა უზეშთაეს არს ვიდრე ცხოველებაჲ გუამსა შინა კაცისასა და გამოაცხადა სიტყუამან მათმან, ვითარმედ სული სრბასა მას შინა თჳსსა დაემჭუას დაღონებით ქუჱ[2], ვიდრემდის მიიწიოს იგი განქარვებად. და აწ სიტყჳსაებრ მათისა უეჭუელად ანუ დაიწუას სული მცენარეთა თანა, ანუ თუ კუალად აქციონ იგი ცხორებასა კაცობრივსა ცხორებისაგან მცენარეთაჲსა, ანუ განაცხადონ, ვითარმედ ცხორებაჲ მცენარებრი უმჯობჱს არს ცხორებასა მას სულიერსა, ვინაჲცა იგი გარდამოვარდა. და კუალად მივიდეს მუნით უმჯობჱსსა მას. და აწ სიტყუაჲ მათი დაუდგრომელ არს და დაუმტკიცებელ არს,

---

[1] სულისაჲ. [2] ქუჱ.

რომელნი იტყჳან, ვითარმედ იყვნეს სულნი უწინარჱს ჴორცთაო და რამეთუ სულნი მიდრეკითა მათითა ბოროტად იქმნნეს ჴორცთა შინაო. ხოლო რომელნი იტყჳან, ვითარმედ სული დაებადა შემდგომად ჴორცთაო, სიტყუაჲ უკუე ჩუენი დამჴსნელ არს სიტყჳს-გებათა მათთა პირველთა მათ სიტყჳს-გებათა ჩუენთა მიერ. ხოლო სიტყუანი მათნი დაჴსნილ არიან და შეუწყნარებელ ყოვლით კერძოვე. არამედ ჭეშმარიტი იგი სიტყუაჲ და სარწმუნოჲ, რომელი შორის ორთა მათ სიტყუათა მდგომარე[1] არს და წინა-აღმდგომ, ესე იგი არს, რომელსა ვიტყჳთ, ვითარმედ (49v) სული არათუ სიმძიმისა და მიდრეკისა მისისათჳს მიიცვალა ჴორცთა შინა და არცა კუალად ვიტყჳთ, ვითარმედ შემდგომად ჴორცთა დაებადა სული, არამედ დაებადა კაცი ერთბამად ბუნებიერად.

## თ ა ვ ი ႩႧ

## და თქუა ოცდამეცხრესა თავსა გამოძიებაჲ, რომელი მოასწავებს, ვითარმედ სულისა და ჴორცთა არსებაჲ შეერთებულ არს

და კუალად ნუ ვინმე ჰგონებდეს სიტყჳსაგან ჩუენისა, ვითარმედ კაცი პირველ დაებადა სახედ[2] კერპისა და მისთჳს შეუდგინა დაბადებაჲ სულისაჲ. და უკუეთუმცა ესე ესრჱთ იყო, ბუნებაჲმცა თიჴისაჲ ვიდრემე უზეშთავს იყო ბუნებასა მას გონიერსა? ხოლო აწ კაცი ერთ არს ბუნებით მდგომარჱ სულისაგან და ჴორცთა, რომლისა დაწყებაჲ შემტკიცებისა მათისაჲ ერთ არს, რაჲთა არა იყოს კაცი უწინარჱს თჳსა და უაღრჱს თჳსა, ვინაჲთგან გუამი მცენარეთაჲ უპირადესი არს სულიერსა. არამედ კუალად ვიტყჳთ, ვითარ-იგი პირველ ვთქუთ, ვითარმედ ღმერთმან ძლიერებითა თჳსითა დაჰბადა კაცი ყოვლითურთ განსრულებული, ვითარცა წამებს წიგნი, ვითარმედ „ღმერთმან იცის ყოველი პირველ დაბადებამდე“[3]. და რაჟამს დაჰბადა, ნაწილეულთა მათ არა უწინა-ყო ერთი ერთისაგან, არა წინა-ყო სული გუამისაგან და არცა გუამი სულისაგან, უკუეთუ არა იყომცა კაცი წინააღმდგომ სულისა თჳსისა, გინა თჳსებითა მით და განყოფითა ჟამთაჲთა. ხოლო ვინაჲთგან მრჩობლ არს დაბადებულებაჲ ჩუენი გარეშჱთ და შინა კერძოჲთ, უკუეთუ ერთი ერთსა უწინარჱს არს, უკუე ვიდრემე (50r) ძალი დამბადებელისაჲ არა სრულ იყო მას შინა, რამეთუ დაშთა იგი თჳნიერ სრულებისა და განიყო შრომაჲ მათი განზოგებითა საქმისაჲთა. და ვითარცა-იგი მარცუალსა იფქლისასა, გინა თუ სხუათა თესლთასა, არს ძალი გამოღებად თავისა, რომელი იხილვების სესტჳთურთ და გოჯებით, ფურცლითურთ და თესლით ფხიერად, და არავინ თქუას, ვითარმედ საზღვარსა შინა ბუნებისა თჳსისასა უწინარჱსებაჲ რაჲმე აქუს ერთსა ერთისაგან, არამედ გამოჩნდის წესითა თჳსითა და გამოჩინებაჲ იგი მისი არნ გზასა ზედა ბუნებისა თჳსისასა, ეგრეთვე[4] ვიტყჳთ განთესულობისათჳს კაცთაჲსა, ვითარმედ დაწყებასა შემზადებისა მისისასა იყო ბუნებაჲ ძალით და გამოჩინებაჲ მისი სისრულით წესსა ზედა თჳსსა. არა თუ იქმია რაჲმე გარეშე[5] ბუნებისა თჳსისა სისრულედ[6] მისა, რამეთუ არა იყო სული თჳნიერ ჴორცთა და არცა ჴორცნი თჳნიერ სულისა, არამედ დაწყებაჲ ორთაჲვე ერთ არს პირველად ბრძანებითა და ნებითა ღმრთისაჲთა და შემდგომად გამოყვანებითა შობისაჲთა, რამეთუ ვერ გულისხმის-საყოფელ არს გან-

[1] მდგომარჱ. [2] სახჱდ. [3] -მდჱ. [4] ეგრეთვჱ. [5] გარეშჱ. [6] სისრულჱდ.

თესლებასა კაცისასა, თუმცა იყო ერთი ერთისა რაჲმე უწინარჱს, გინა უკუანა- ჲსკნელ თესვასა მას შინა ჴორციელებრსა. ეგრჱთვე არცაღა საკუთრებასა შინა სულიერსა ეგების, თუმცა იყო ერთი ერთისა უწინარჱს, გინა თუ შემ- დგომ საქმითა, რამეთუ არა თუ სხუაჲ რაჲმე ძალი შეეყო ჴორცთა, რომელი განიყო ასოთა შინა და ნაწევართა, არამედ მოძრავ იყო წესითა თჳსითა საქმე- სა შინა ბუნებითსა. (50v) ეგრეთვე ჯერ არს ჩუენდა, რაჲთა გულისხმა- ვყოთ სულისათჳს, ვითარმედ დაღაცათუ უჩინო არს იგი საქმითა თჳსითა და- საბამსა ძრვისასა, არამედ უეჭუელად ჰგიეს გუამსა მას შინა თჳსსა. ეგრჱთვე ვიტყჳთ ჩჩჳლისა მისთჳს გამომავალისა საშოჲთ, ვითარმედ არს მას შინა ძა- ლით, დაღათუ არა არს სრულებით, არამედ უჩინო არს იგი, ვიდრემდე გან- სრულდეს საქმითა სისრულესა თანა ბუნებისასა. რამეთუ ძალი იგი განთეს- ლებისაჲ მას შინა არა არს ჴორცთაგან მოკუდავთა უპოვართა სულისაგან განმავალისა, არამედ ცხოველებისაგან სულისა. ამისთჳს თანა-გუაც, ვითარ ვჰგონებ, რაჲთა ვთქუათ, ვითარმედ ჴორცნი იგი არა მოკუდავ არიან თჳნიერ სულისა, ვინაჲთგან არს ცხოველისაგან განმავალისა მიზეზისათჳს ცხოვე- ლებისა მისისა, რამეთუ რომელი იყოს გუამსა შინა უსულოსა, იგი მოკუდავ არს უეჭუელად. და სიკუდილი არა თუ სხუაჲ რაჲ არს, გარნა მოკლებაჲ სულისაჲ, რამეთუ არა არს უპოვნელი უწინარჱს პოვნილისა. ხოლო უკუეთუ უსულოჲ იგი, რომელი-იგი სიკუდილი არს სულისაჲ, უპირადჱსი არს სულისაჲ, ჩას, რამეთუ უპოვნელებაჲ ვიდრემე უწინარჱს პოვნილებისა ნუ იყოფვინ, რამეთუ ცრუ არს სიტყუაჲ ესე.

ხოლო უკუეთუ ვისმე ენებოს ცნობად მოსწავებისათჳს, ვითარმედ ნა- წილი იგი ცხოველ არს, შემძლებელ არს, რაჲთა ისწავოს საქმეთაგან განბ- ნეულთა ცხოველისათჳს მოკუდავისაგან, რამეთუ მაუწყებელ არს ცხოველე- ბასა კაცისასა სიტყუაჲ, მოქმედებაჲ და ძრვაჲ მისი. ხოლო განყინებული და უძრავი [არა]რაჲ არს, გარნა მკუდარი. რაჟამს მივხედით ჴორცთა მათ (51r) განშიშულებულთა თმისაგან და ძუალთაგან და ნაწევართა, არა ვთქუათ, ვითარ- მედ სხუაჲ და სხუაჲ ბუნებაჲ არს ერთი ერთისა უპირადესი, არამედ საქმენი ესე არიან მას შინა ძალით, დაღაცათუ უხილავ და გამოუჩინებელ არიან მას შინა. ეგრეთვე ნაწილისათჳს სულიერისა ვიტყჳთ, რამეთუ დაღაცათუ არღა არს მე- ტყუელებაჲ ჯერერთ მას შინა და არცაღა გულის-თქუმაჲ და დიდებაჲ, არცა სხუაჲ რაჲ, რომელი იხილვების სულსა შინა, არამედ უწყითვე, რამეთუ ჰგიეს ბუნებით მას შინა. არამედ გამომავალ არს ჟამსა სისრულისა თჳსისასა განსრულებასა თანა გუამისასა და სიორძილსა საქმისასა. და ვითარცა კაცი, რაჟამს-იგი განსრულდის ხატად, იქმნის მოქმედებაჲ სულისაჲ საქმეთა შინა სრულთა, ეგრეცა დაწყებასა შინა მყოფისა მისისასა არნ ჟამად-ჟამად, რაჲ- იგი უჯმნ საჯმარი საქმისაგან ბუნებასა შინა სიყშოჲსასა, რომელი-იგი არს საყოფელი მისი. და ვერ ითქუმის, ვითარმედ სულსა შეემთხჳა ვინმე, გარნა სახლსა შინა თჳსსა. და ვითარცა-იგი ვერ მოიწყვის თიჴამან წერილი, გარნა ბეჭდისა მიერ, რომლითა დაებეჭდის შეზელილსა მას. და ვითარცა ჴორცნი უნდოჲსა მისგან და შეურაცხისა მიწისანი არიან დიდსა მას დიდე- ბასა, ეგრეცა საქმჱ სულისაჲ არს საზომსა ზედა, რომლითა შეიწყნარის ჭურ- ჭერმან თჳსმან, რომელ არს საყოფელი მისი. ეგრჱთ განივრცის და განემარ- ტის და აღორძნდის, რამეთუ დაბმაჲ იგი მსგავს არს ძირსა, რომლისაჲ დაფა- რულ არნ ძალი მოზარდობისა მისისაჲ და მზრდელობისაჲ ქუეყანასა შინა, რამეთუ ვერ დაიტიის მცირედ შემ(51v)წყნარებლობითა მით მისითა უფ-

როჲსი მისსა. ხოლო რაჟამს აღმოსცენდის მცენარჱ იგი ძირისაჲ მის და განვლის პირი ქუეყანისაჲ და მიიღის ჰაერი მზისაჲ, მაშინ გამობრწყინდის მის ზედა მადლი იგი გრძნობისაჲ და განაშუენის. და მიიწიის სიორძილსა და საზომსა ნაყოფიერებისასა და ჰნათობნ მას შინა მსგავსი იგი ძალისა მის მეტყუელებისაჲ. და ესე არა მყის გამოჩნდიან ერთბამად, არამედ სისრულისაებრ და სივრცისა ჭურჭრისა მოსწრაფებასა თანა ნაყოფიერ იქმნის მსგავსად ძალისა მის პოვნილისა.

ხოლო უკუეთუ გნებოს, რაჲთამცა სცან, თუ რაჲ არს ძალი სულისაჲ აგებულებასა შინა ჴორცთასა, განიცადე უკუე თავი შენი, ვითარცა იტყჳს[1*] მოსე[1], რაჲთა გულისხმა-ჰყო საქმჱ სულისაჲ, ვითარ-ღა-მცა აღმოიკითხევდი მას წიგნისაგან, რაჲთა მით გულისხმა-ჰყო უფროჲს ყოვლისა სიტყჳსა მეტყუელისა მრავალთაგან საქმეთა მისთა გუამსა შინა და ნაწილთა შინა ყოველსავე. და მე ვჰგონებ, ვითარმედ გამოკულევაჲ ამისთჳს სიტყუათა ნამეტნავ არს, ვითარცა ვინ მიუთხრობნ საქმეთათჳს განშოვრებულთა და საზღვართათჳს ქუეყანისა და საყოფლისა მისისათა. აწ ვინმე განიკითხოს თავი თჳსი და უჴმდეს-ღა მასწავებელი და მაუწყებელი ბუნებისა თჳსისაჲ, იხილენ-ღა კაცმან მიზეზი ცხორებისა თჳსისაჲ, ანუ ვინაჲ შუენიან ჴორცნი ესე, რამეთუ ცნას, რასა-იგი შექცეულ არს სული პირველ დასაბამსა დაბადებისა თჳსისასა, რაჲთა ჰრწმენეს, ვითარმედ ჴორცნი ესე არა დაებადნეს პირველ მკუდრად, (52r) უსულოდ. და არცა დავარდის თესლი ადგილსა მკუდარსა და უსულოსა, ვითარცა-იგი ნერგნი, გინა თუ მარცუალნი არა დაეთესნიან ქუეყანასა ბიცოვანსა და უნაყოფოსა. და რამეთუ არა აქუს ქუეყანასა მას, რომელი მიითუალავს თესლსა, გინა თუ ნერგთა, ძალი ცხოველი, უკუეთუმცა გარეშჱთ მისცემდა. და უკუეთუმცა ესე ესრჱთ იყო, იპოვნესმცა განჴმელნი იგი ხენი შემწყნარებელ ქუეყანით ესევითარისა ძალისა, არამედ არს მას შინა ცხოველებაჲ დაფარული ძალსა შინა საკუთრებისასა, რომლითა მოიზიდავს მიწაჲ ქუეყანისაჲ და აწოვებს და მით აღმოაცენნის ძირნი და ქერქნი და რტონი, ვიდრემდის განსრულდის ნერგი იგი ძალითა ბუნებისაჲთა, რომელ არნ მას შინა, და არნ მისგან საზრდელი სათანადოჲ ხეთაგან, გინა თუ მცენარეთა, გინა თუ მწუანვილთა.

## თავი ზ

### და თქუა ოცდამეათესა თავსა სიტყუაჲ მკურნალთაგან, რომელი მოასწავებს ასოთა გუამთა კაცთასა დაბადებასა შინა მათსა. და არს იგი სიტყუაჲ გამოკრებული

ხოლო დაბადებასა ჴორცთა ჩუენთასა ჭეშმარიტითა გამოძიებითა შემძლებელ არს ყოველი კაცი გულისხმის-ყოფად ძალისა მისგან, რომელი მოესწავების ბუნებისაგან თჳსისა, გამოცნობითა მით და ცხორებითა, გრძნობითა მით. და რამეთუ ბუნებაჲ ყოვლისა კაცისაჲ არს მოძღუარი მისავე, არამედ შესაძლებელ არს გამოვაცხადოთ, რომელი-იგი კუალ-ყვეს ბრძენთა მათ მეცნიერებისა მისისათჳს წიგნთა შინა ზედა-მიწევნით, რომლითა-იგი რომელიმე იცნობა, ვითარ არს ადგილი ყოველთა ასოთაჲ, რომელნი არიან ჩუენ შორის (52v), რაჟამს-იგი გამოიძიეს მას შინა გამოცხადებითა ჴორცთაითა და გან-

[1] მოსჱ.

[1*] შდრ. II შჯ. 4,9.

პებითა წყლულთაჲთა. და რომელიმე გულისხმა-ყვეს, თუ რაჲსათჳს დაებადა ყოველი ასოჲ გუამისაგანი. და იყო იგი მოღუაწეთათჳს მაუწყებელ განმარტებითა, რომელსა შინა არს სრული გულისხმის-ყოფაჲ. ხოლო უკუეთუ ვისმე ენებოს, რაჲთა ეკლესიისაგან მიიღოს სწავლაჲ მისი, რაჲთა არა უჴმდეს გარეშეთა[1] მათგან რაჲმე, რამეთუ ესრჱთ ჯეროვნებით თანა-აც სამწყსოთა მათ სულიერთა სიტყჳსაებრ მაცხოვრისა, ვითარმედ: „არა ისმინონ ჴმაჲ უცხოჲსაჲ მის“[1*]. ხოლო აწ მივჰმართოთ სიტყუასა მას და ვთქუათ მსგავსად ძალისა.

სამთა ამათ ვხედავთ ბუნებასა შინა ჴორცთა ჩუენთასა, რომელთათჳს დაბადებულ არიან ყოველნი ასონი ჩუენნი: რომელიმე — სიცოცხლისათჳს და რომელიმე — სიმდიდრისათჳს სიცოცხლისა და რომელიმე — დადგრომისათჳს შობისა და დამტკიცებისათჳს ნათესავობისა. ხოლო რომელნი არიან ჩუენ შორის ასონი შემდგომნი ამათნი, ვერ ეგების მათგან ცხორებაჲ კაცისაჲ, არამედ სამთა მათ შინა ვხედავთ: თავსა, გულსა და ღჳძლსა. ხოლო შემატებაჲ ბუნებისაჲ ქეთილთა შინა იქმნების სიმდიდრისაგან სიცოცხლისა, რომელი მოენიჭა კაცსა, რომელ არს ჭურჭერი, რომელსა შინა არიან საგრძნობელნი, რამეთუ ესენი ვერ მოგუცემენ სიცოცხლესა, რამეთუ თჳნიერ ამათსაცა შესაძლებელ არს ცხორებაჲ ჩუენი, დაღაცათუ არა არს ცხორებაჲ ჩუენი გემოვნებითი[2] თჳნიერ მათსა. ხოლო მესამჱ იგი ესე არს, რომლისაგან იქმნების დადგრომაჲ შვილიერებისაჲ და დამტკიცებაჲ ნათესავობისაჲ.

და სხუანიცა არიან გუ(53r)ამსა შინა, რომელნი ეზიარებიან ამათ შემატებასა შინა და სარგებელსა, ვითარცა მუცელი და ფირტჳ. რამეთუ ფირტჳ არს, რომელი აგრძნობს ცეცხლსა მას გულისასა, და მუცელი მიიღებს ჭამადთა ჭურჭერთა მათ თჳსთა შინა. აწ ოდეს ამათ ზედა განყოფილ არს აგებულებაჲ ბუნებისა ჩუენისაჲ, ჩას, რამეთუ ძალი იგი ცხოველი არა ხოლო ერთსა პირსა ზედა არს ჩუენ შორის, არამედ განუყვნა მიზეზნი იგი ბუნებამან თითოეულთა ასოთა და თითოეული მათგანი იძულებულ არს შეწევნასა ურთიერთას. ხოლო რომელი ძიებულ არს კრძალულებისათჳს სიცოცხლისა და განშუენებისათჳს ბუნებისა, მრავალ არს და დაწვალებულ განყოფასა შინა თჳსსა, არამედ მნებავს, რაჲთა პირველად განუყო შემოკლებით, რომელსა შინა არს დგომაჲ ცხორებისა ჩუენისაჲ.

ხოლო ნივთი იგი გუამისაჲ ყოვლითურთ სამარადისო არს ყოველთა ასოთა. და აწ თანა-წარვჰჴდეთ სიტყჳსა მისთჳს, რამეთუ სიტყუაჲ ბუნებითი არას გუარგებს აწ გამოკულევისათჳს შემოკლებით. რამეთუ ცხად არს ყოველთათჳს, ვითარმედ ბუნებასა შინა ჩუენსა პოვნილ არიან სტჳქისნი ესე ამის სოფლისანი: ვიტყჳ ნაწილსა სიტფოჲსასა და ყინელისასა, ნოტიისა და სიჴმელისასა.

და რამეთუ ვხედავთ, ვითარმედ სამნი არიან ძალნი, რომელნი განაგებენ სიცოცხლესა. ერთი მათგანი განატფობს გუამსა სიცხითა თჳსითა და მეორჱ იგი ძალი ნოტია-ჰყოფს სიმჴურვალესა, რაჲთა იყოს განსწორებით შეზავებაჲ მისი და რაჲთა არა წარწყმდეს ნოტიაჲ სიმძაფრითა მჴურვალებისაჲთა და კუალად რაჲთა არა დაშრტეს სიმჴურვალჱ (53v) გარდარეულებითა მით ნოტიობისაჲთა. და ძალი იგი მესამჱ შემკრებელ არს განბნეულთა მათ შეერთებითა იოგთაჲთა, რომელნი შენაწევრებულ არიან ყოველთა ასოთა ძალითა

---

[1] გარეშჱთა. [2] ცემოჲვნებითი.

[1*] შდრ. ი. 10,5.

მით მოძრავითა თავით თჳსით, ჴოლო ოდეს ძალი მოაკლდის, იქმნის ასოჲ იგი მკუდარ და დაკლებულ სულისა მისგან მოძრავისა თავი[თ] თჳსით. და ჯერ არს პირველად ამისა, რაჲთა განვიცადოთ სიმტკიცით დაპადებაჲ ბუნებისა მის ჩუენისა ჴორციელისაჲ.

აწ რაჲსათჳს არს ასოჲ ესე მაგარი და კურივი არა შემწ[ყ]ნარებელი ბუნებისა მის მგრძნობელისაჲ, რომელ არიან ძუალნი ჩუენ შორის, და ვითარცა-იგი მცენარენი ქუეყანისანი, რომელთა აქუს ნაწილი რაჲმე სიცოცხლისაჲ, რამეთუ იზარდების და იპოხების, და არა სიკურივე იგი, რომელ არს მას შინა, მიმღებელი არს გრძნობისაჲ? ამისთჳს ჯერ-არს, რაჲთა იყოს მას შინა ძალი სიჩჩოჲსაჲ, შემწყნარებელი კუალისაჲ, ვითარცა-იგი ცჳლმან რაჲ შეიწყნარის ტჳფარი ბეჭდისაგან, რამეთუ სწორებით აქუს შეზავებაჲ ნოტიისა და ჴმელისაჲ, რამეთუ დიდად ნოტიებამან არა შეიწყნარის ტჳფარი ბეჭდისაჲ მის და არცაღა კუალად სიკურივემან შეიწყნარის მსგავსად მისა. და ესე ამისთჳს იყო, რაჲთა აკლდეს ცხოველთა უპატიოსნესი იგი საგრძნობელი, ვიტყჳთ — შეხებასა. და რამეთუ გუამნი იგი ჩჩჳლნი ნაკლულნი სიჴმელისაგან არიან განუმარტველ და უძრავ, ვითარცა-იგი ღრუბელი ზღჳსაჲ, რომელი იპოხების და იზარდების ზღუასა შინა დიდად ნოტიობისაგან და არა აღიძრვის. (54r). ამისთჳს შეირინეს ძუალნი ესე მაგარნი და ჴმელნი და შეიხჳნეს ნოტიითა ჴორცთაჲთა და იქმნნეს შედგმულ და შენაწევრებულ ერთი ერთსა და შეძერწულ ლარითა. და ამის გამო შეიერთა გუამი და განსრულდა და დადგა განსწორებული ძლიერი. და იქმნნეს ძუალნი იგი ჴმელნი და მაგარნი მტჳრთველ ჴორცთა მათ მძიმეთა ნოტიისაგან. და მას შინა არა არიან ძუალნი განშორებულ და განყოფილ ჴორცთაგან.

უკუეთუ არა იყომცა კაცი უძრავ, მდგომარე[1] ერთსა ადგილსა მსგავსად ხეთა და არამცა იყო მიმომავალ ფერჴითა და არცა მოქმედ ჴელითა შესაწევნელად ცხორებისა, ამისთჳს არს კაცი ჭური თჳთმოძრავი სულითა, ჴელმწიფჱ ნებასა თჳსსა, შეძერწული ლართაგან მრავალთა. ამის გამო იქმნნეს ღონენი ჴელთანი და მრავალ-სახენი მსახურებანი მისნი შუენიერნი ყოველთა ღონეთა შინა. და მის გამო იქმნა ძრვაჲ ჴელისაჲ და მიმოდრეკაჲ თავისაჲ და საქმჱ ღაწუთაჲ და დაწუხვაჲ და ახილვაჲ თუალთაჲ და სხუანიცა ძრვანი იოგთანი ლართაგან[2], რომელნი შეიოჭებიან და განიმარტებიან. და ძალსა მას მავალსა აქუს მოძრავობაჲ სრბისაგან სულისა ნებსით განგებითა ყოველთა ასოთაჲთა. ჴოლო ძირი ლართა[2] მოძრავობისაჲ ყოველი აპკაჲ არს თავისაჲ.

ამიერითგან არღარა გჳჴმს ძიებაჲ ასოთათჳს ცხოველთა, ვინაჲთგან განცხადებულ არს ძრვაჲ საქმეთა მათთაჲ. და რომელი გუაუწყებს, ვითარმედ ტჳნი არს (54v) მიზეზი სიცოცხლისაჲ, საქმჱ ესე, რომელი გამოჩნდის ვნებისაგან მისისა, რამეთუ ოდეს-იგი ეცის რაჲმე აპკასა ტჳნისასა წყლულებაჲ, მწრაფლ მოიწიის სიკუდილი და არღარა დაშთის ცოცხლებით წყლულებისა მისგან, რომელ არს იგი [მსგავს][3] საძირკუელისა, რომელსა ზედა აღშენებულ არნ გოდოლი. ჴოლო რაჟამს მიდრკის საძირკუველი, დაირღჳს ზედაკერძოჲცა მისი, რამეთუ ჭეშმარიტად ტჳნი არს მომცემელი სიცოცხლისაჲ.

და კუალად ვხედავთ, ვითარმედ ყოველი, რომელი განეშოვრის სიცოცხლესა, მიიქცის საქმჱ მისი ყინელად და წარვიდის მისგან მჴურვალებაჲ. ამით-

[1] მდგომარჱ. [2] ლართაჲ. [3] მსგავს Jer—44.

ცა კუალად უწყით, ვითარმედ სიმჴურვალჱცა მიზეზი არს სიცოცხლისაჲ, რამეთუ რომელსა-იგი მოაკლდეს, იგი მკუდარ იქმნეს, და მისითა არსებითა არს სიცოცხლჱ ცხოველთაჲ. ხოლო დაწყებაჲ და ძირი ამისი გული არს, რომლისაგან გამოვლენ ნესტუნი მრავალნი და განეზავების სული ცხოველი მათ მიერ ყოველსა გზასა სიმჴურვალითა ცეცხლებრითა. რამეთუ სიმჴურვალესა უჴმს საზრდელი ბუნებითი დგომისა მისისათჳს, რამეთუ ვერმდგომარჱ არს ცეცხლი თავით თჳსით, გარნა შემოსლვითა შორის მისა[1], რომლითა იზარდებოდის, ამისთჳს ნაკადულნი სისხლისანი გამოვლენ ღჳძლისაგან, ვითარცა სული ლართაგან, თჳნიერ წყლისა, შეკრებული სულითა მჴურვალითა ყოვლისა მიმართ გუამისა, რაჲთა არა განიყვნენ ორნი იგი და წარწყმდეს ცხორებაჲ. რამეთუ განმრავლებაჲ ერთისაჲ ერთსა ზედა, განმრყუნელი არს ცხორებისაჲ. ხოლო მდიდარი და რომელსა არარაჲ უჴმს, არარაჲ არს, გარნა ღმერთი მხოლოჲ. ხოლო კაცსა უსუსურებისა და უღონო(55r)ვებისა მისისათჳს უჴმან მიზეზნი მპყრობელნი ბუნებისა მისისანი. ამისთჳსცა სამნი იგი ძალნი, რომელნი მოვაჴსენენით, ვითარმედ მათ გამო დგას გუამი, უჴმს უკუე მათ ნივთი მისაღებელი დგომისაჲ და სიმტკიცისა მათისათჳს. ხოლო წყაროჲ იგი სისხლისაჲ, რომელ არს ღჳძლი, ნივთი არს მზრდელი საჭმელთა და სასუმელთა მიერ, ვითარცა თოვლი რაჲ დადვის მწუერვალთა ზედა მთათასა და ნოტიობამან მისმან აღადგინ[ნ]ის და განამრავლნის წყარონი წყალთანი ჴევნებსა შორის მთათასა. და სიღრმისაგან მისისა შეიწურის და შეიწრდის ნოტიებაჲ იგი, ვიდრემდის გამოსცის ნესტუთა მიერ და აღდგიან წყარონი წყალთანი.

ხოლო სული იგი, მყოფი გულსა შინა, მოიღებს საზრდელსა თჳსსა ასოჲსა მის მიერ მოძმისა თჳსისა, რომელ არს ფირტჳ, რომელ-იგი არს ჭური აერისა მომყვანებელი ნესტჳსა მის მიერ, რომელი შეადგს პირისაგან და მით მოიზიდავს საშუმინველსა აერისაგან გარეშჱთ. და შორის მისა[1] მყოფ არს გული სახედ[2] ყოფისა ცეცხლისა მის მოძრავისა მარადის. და ვითარცა საბერველითა მჭედელთაჲთა შემოიკრიბის ნიავი წულილი აერისაგან მახლობელით, აღავსის ჭური თჳსი და აგრილობნ სიმჴურვალესა მას ცეცხლის-სახესა. და მერმე მისცის ნესტუთა გულისათა მკრთომალეთა. ამას დაუცხრომელად იქმს, რომელსამე მოღებით მოიღებს გარეშჱთ და რომელსამე განგდებით განაგდებს შინაგანით. ხოლო მე ვჰგონებ, ვითარმედ ესე არს მიზეზი სულ-თქუმისაჲ, რომელი-იგი მოუჴდის კაცსა (55v), არს სახისაგან. ხოლო ოდესმე უცალო რაჲსაგანმე იქმნის გონებაჲ, გინა თუ დაყუდნის ჟამსა ძილისასა განსუენებისათჳს ჴორცთაჲსა, არამედ საშუმინველი არავე დასცხრების, დაღაცათუ არა შეუდგის ნებაჲ. და მე ვჰგონებ გულისათჳს, რაჟამს იყოს იგი შეცვულ ფირტჳსაგან უკუანაჲთ კერძო, ვითარმედ შემოკრებაჲ და განმარტებაჲ მისი მიზეზი არს ძრვისა ფირტჳსაჲ. ამისთჳს ფირტჳ აგებული არს თხელად, ღრუბლის სახედ, მრავალ სადინელ, შეძერწულ ყიასა თანა. და რაჟამს მოკრბის და შემოიოჭის, შეიწრდის, სული იგი მას შინა გამოჰკრთის პირისაგან, ხოლო რაჟამს განიჴსნის და განემარტის, მოზიდვით მოიზიდის აერისაგან სული. და ესე არს მიზეზი, რომლითა სულს-იღებს კაცი მრჩობლითა მით ცეცხლებრითა მარადის მდგომარჱ, რამეთუ საკუთრებაჲ სიმჴურვალისაჲ არს ძრვაჲ მოქმედებისაჲ და გჳხილავს

1 მისსა 2 სახჱდ.

დაწყებაჲ მისი გულსა შინა და დადგრომითა ძრვისაჲთა ესე ასოჲ, რომელი არნ მოღებითა ფირტჳსაჲთა აერი იგი მდგომარჱ მის თანა მარადის. და ამისთჳს ოდეს აღემატის მჴურვალებაჲ იგი უფროჲს ზომისა, არნ სულისღებაჲ იგი მწრაფლ ზედაჲსზედა მაღლად კუეთით ჟამსა ჴურვებისასა და სხუათაცა სენთა, ვიდრემდის ბუნებაჲ იგი აზმნობნ დაშრეტასა ალსა მას მჴურვალებისასა მოღებითა მით ჰაერისაჲთა ახლად ზედაჲსზედა.

და რამეთუ ბუნებაჲ ჩუენი გლახაკ არს და უჴმან მას მიზეზნი მრავალნი დგომისა მისისათჳს, არა ხოლო ჰაერითა მით მაგრილობელითა (56r) სიმჴურვალესა გარეშჱთ მსგავსად ცხოველთა დგომისა, არამედ უჴმს მას საზრდელი მპყრობელი და მომგებელი. და ამისთჳს საჭმლითა და სასუმლითა განსრულდების ნაკლულევანებაჲ იგი, რომელ არს ჴორცთა შინა ჩუენთა ძალისა მისგან მომყვანებელისა. და არს შეწევნაჲ ამის მჴურვალებისაჲ, რომელ არს გუამსა შინა საქმითა მით ბუნებისაჲთა. რამეთუ უზეშთაესი იგი ასოთაჲ და უმთავრესი გული არს, ვითარ-იგი ვთქუთ, მიმწევნელი მჴურვალებისაჲ მის სულძერისაჲ და ცხოველებისაჲ ყოველთა შინა ასოთა, რომელი დაჰბადა დამბადებელმან, რაჲთა იყოს იგი მპყრობელ ძალითა თჳსითა ყოვლისა გუამისა. და ესე ამისთჳს, რაჲთა არარაჲ დაშთეს განგებისაგან მისისა უქმად და ურგებად; და ამისთჳს იქმნა ადგილი გულისაჲ უკუანა კერძო ფირტჳსა. და დადგრომითა ძრვისა მისისაჲთა მოიღის ფირტუმან მისა და განავრცის შეწყნარებისათჳს ჰაერისა და შეაჭირის განსავალთა მათ ნესტუთა საშუმინველსა შინა განსაღებელად ნეშტისა მის დაშთომილისა მისგან. და ადგილი სტომაქისაჲ არს მახლობელად გულსა წინაჲთ კერძო, რაჲთა განატფობდეს მას, რაჲთა იყოს წარმართებულ საქმეთა შინა თჳსთა და მითუალვასა ჭამადთასა, რამეთუ სადინელი ჭამადთაჲ და სულისაჲ მახლობელ არიან ურთიერთას შეტყუებით სიგრძით ურთიერთას ერთპირად. და შთასლვაჲ იგი პირველად ორთაჲვე მათ ერთისაგან გზისა არს. (56v) ხოლო რაჟამს მიიწიოს შინაგან სიღრმესა ნოტიებისა მის მიმართ, რომელ არს ღჳძლსა შინა, დაუტევის ნოტიებასა მას საკუთრებაჲ იგი მჴურვალებისაჲ მის ცეცხლებრისაჲ, რომელი-იგი მსგავს არს ფერსა სისხლისასა. და ღჳძლისაგან ვამოვლენ ორნი განსადინელნი, მიმსგავსებულნი ლართა, რომელთა შინა არს სული და სისხლი, რაჲთა იყოს სისხლი მდინარჱ შეწევნითა მჴურვალებისაჲთა მისლვად და განფენად ყოველსა შინა გუამსა და ყოველთაგან ძარღუთა განიყვის და განიბნიის ყოველთა შინა ასოთა.

და არნ ესე შეერთებითა ორთა მათ ძალთაჲთა, რომელნი-იგი არიან განმაცხოველებელ და მთავარ, ვიტყჳ მჴურვალებასა, რომელი მიაწევს ნოტიასა განგებასა მას ძალისა ცხორებისასა, რომელ-იგი არს აპკაჲ თავისაჲ, რომლისაგან არს ძრვაჲ ყოველთა იოგთაჲ, შეოჭვაჲ და განმარტებაჲ ლართაჲ, რომელი ძრავს ყოველთა ასოთა გუამისათა. და მით იზარდებინ და ორძინ შეერთებითა ორთა მათ ძალთა წულილადთაჲთა, რომელ არს ტჳს.

და ზრდითა მისითა კუალად იზარდების აპკაჲცა, რომელი-იგი ჰმოსია ყჳნსა. და აპკაჲ ესე ნივთი არს, რომელი აწოვებს ზჱთგან ვიდრე ქუედმდე[1], შემცველ მრავალთა მათ, რომელ არიან გოჯნი ზურგისანი. და ზრდაჲ იგი კუალად აწოვებს ტჳნთაცა მათ, რომელნი არიან ყოველთა შინა ძუალთა, იოგთა და ლართა განიყვიან და თითოვეულმან მივლის გზაჲ თჳსი. და ვი-

[1] ქუჱდმდჱ.

თარ შთავიდის იგი სტომაქად, არა დასცხრის, ვიდრემდის დაადნვის იგი მჴურვალებითა თჳსითა, ვითარცა ბრძმედმან და მიავლინის იგი მისადინელთა მათ, რომელ შეუდგან და გან(57r) იყვის ყშირი წულილისაგან და წულილი იგი მიიწიის სადინელთაგან თჳსთა ღჳძლად, ხოლო ყშირი იგი განვიდის ადგილთა მათ ვრცელთა ნაწლევად. და დაადგრის ჭამადი იგი ჟამ რაოდენმე ადგილსა თჳსსა, რაჲთა არა მწრაფლ განვიდეს და დაუცადებელად უჴმდეს კაცსა ჭამაჲ და უცალო-იქმნეს მის გამო მსგავსად პირუტყუთა.

და საჴმარ არს ღჳძლისაგან შეწევნაჲ საქმითა მჴურვალებისაჲთა, რაჲთა შეცვალნეს ნოტიანი იგი მიმავალნი და შექმნ[ნ]ეს სისხლად. ხოლო ადგილი ღჳძლისაჲ შორავს გულსა, რამეთუ ვერ ეგებოდა, ვითარმცა იყო ასოჲ იგი მთავარი, რომელ არს ძირი ძალისა მის ცხორებისაჲ, შეჭყლემულ სხჳსაგან და გან-მცა-რყუნა გონებაჲ მჴურვალებისაჲ შთასადინელმან მან ლარეანმან, რომელსა ჰრქჳან ჴორჴი. ამისთჳს იქმნა მისავალი გულისაგან ღჳძლად, რომელი მიაწევს სულსა მას ცეცხლებრსა და იგი არს განმგებელი ყოველთა ძრვათაჲ და სლვათაჲ. ამისთჳს ღირდა, რაჲთა აქუნდეს მათ საფარველად კემხაჲ, რომელი-იგი შედგმულ არს ძუალებითა და იოგებითა მრავლითა. და მას შინა არს დამტკეცით და დაცვულ, ვითარცა მეუფჱ შინაგან კრეტსაბმელსა მას დამკჳდრებულ არს. და ეგრჱთვე-სახედ ვხედავთ გულსა, რამეთუ შეცვულ არს იგი, ვითარცა სახლსა შინა, დამყარებულსა მოცვითა მით ფერცხალთაჲთა გარემოჲს მისა და უკუანაჲთ კერძო მომტკიცებულ არს ზურგის ძუალთაგან, შეზღუდვილ ორკერძოვე. წინაჲთ კერძო გარდართხმულ არს მკერდი და უღელნი საფარველად მისა ვნებათაგან. (57v) და ვითარცა-იგი გიხილავს ქუეყანის-მოქმედთაჲ, განაგნიან რაჲ სადინელნი წყალთანი, რაჲთა ნოტია-ყონ ქუეყანაჲ, არამედ მტილსაცა მივამსგავსოთ, რომელსა-შინა არიან მრავალფერნი ხენი და თითოსახენი ნერგნი დაწვალებულნი ფერითა და სახითა და გემოჲთა, თითოვეული საკუთრებითა თჳსითა იზარდების ერთისაგან წყლისა. და ძალი იგი ნოტია-მყოფელი ყოველთაჲ მათ ერთი არს ბუნებით და საკუთრებაჲ მიმღებელთა მათ ზრდისათაჲ განიყოფვის მრავალფერად ვითარებითა თითოპირითა. და იქმნის იგი სიმწარჱ ხესა[1] მას შინა პაგურეცისასა და მაკუდინებელ ხესა[1] მას შინა მათუნსა, რომლისა ნიგოზი მაკუდინებელი წამალი არს. და სხუაჲ არს ძალი მისი ზაფრანსა შინა და სხუაჲ არს ბარსაბონსა შინა და სხუაჲ არს ნერგსა შინა: რომელსამე შინა — ყინელ, და რომელსამე შინა — ტფილ, და რომელსამე შინა განზოგებით არნ ძალი. და შროშანსა და ვარდსა აქუს სული ნელი, და ლეღუსა და სხალსა აქუს სიტკბოვებაჲ, და ვაზსა გამოაქუს ყურძენი და მისგან არს ძალი ღჳნისაჲ. და სხუანიცა, რომელნი აღმოსცენდებიან ერთისაგან მიწისა და ერთისაგან ნოტიისა, გამოვალს (!) და აღმოაცენებს თითოფერად დაწვალებულთა ვითარებასა შინა მათსა.

და ამას სახესა ვხედავთ მტილსა მას შინა ჩუენსა სულიერსა ბუნებისაგან, და უფროჲს უფლისაგან ბუნებისა, ძუალთა და ღრტილთა და ძარღუთა და ლართა და იოგთა და ჴორცთა და ცმელთა და თმათა და ფრჩხილთა და თუალთა მხედველთა (58r) მრავალთა ფერთა და ქურთა მსმენელთა თითოპირთა ჴმათა, რომელი შეეტყუების ამათ საკუთრებითა განწვალებულითა, განშოვრებულითა ურთიერთას ერთისაგან საზრდელისა, რომელი

---

1 ხჱსა.

შეიცვალების თითოვეულთა შინა ასოთა საკუთრებისაებრ მათისა. რამეთუ რომელი მიიწიის თუალად, შეეზავის ასოსა მას მხედველსა და აპკათა მათ განრჩუნვილთა გუგათასა. და რომელი მიიწიის სასმენელად, შეეზავის ბუნებასა მას შინა სმენისასა, და ბაგეთა შინა განემარტის საზრდელი, ძუალთა შინა შემაგრდის და განფიცხნის და ტვნთა შინა დალბის და დაჩჩჳს აღმოცენებისათჳს თმათა ორთქლითა მით განმწვალებელითა და უკუეთუ განვიდის იგი სადინელთაგან მრგუალთა, გროზ-იქმნის თმაჲ იგ[ი]...* [Jer. 44. 102v: და უკუეთუ მართლ განვიდის, არნ თმაჲ იგი მწუეფ[1] და ლელ.

(103r) არამედ განვეშორენით მისგან ძიებისათჳს საქმისა, რომელსა შინა ვიყვენით ბუნებითისა, რომელ არს ღრმა. და რაჟამს ვეძიებდით, ვითარ გინა ვინაჲთ დაემტკიცა თითოეული ასოჲ ცხოველებისათჳს და სიმდიდრისათჳს ცხოველებისა და შემდგომთა მათთჳსცა, ვითარ-იგი განვყავთ პირველად. რამეთუ რომლისაჲ-იგი გონებაჲ გამოძიებაჲ გამოჩინებულ იყო და გუეცნა[2], ვითარმედ ძირი იგი აგებულებისა ჩუენისაჲ არა არს სული თჳნიერ ჴორცთა და არცა ჴორცნი თჳნიერ სულისა, არამედ გუამთაგან ცხოველთა სულიერთა შოპითა მით პირველითა არნ, და რამეთუ ბუნებაჲ კურივი და შემწყნარებელი არს, რომელთა მათ თჳსთა აღორძინებითა და ყოველთა შინა ასოთა მისთა ჩან პირველად.

რამეთუ სული გულისჴმის-საყოფელ არს, ვითარმედ იგი არს ამას აგებულებასა შინა ძალითა მით განსრულებულითა, რომელი მყოფ არს ჭურჭელსა ამას შინა, და განსრულებასა მას შინა გამოჩნდის და გამოცხადნის, ვითარ იხილვების საქმესა შინა ქვისმთლელთასა, რამეთუ მთლელსა მას, ოდეს ჰნებავნ საქმე კერპისაჲ, პირველად გამოჰკუეთის[3] ლოდი მთისაგან და მერმე გამოსახის იგი სახედ არა უცნაურად მხილველთათჳს. და მერმე შეჰმზადის მატებითა საქმისაჲთა, ვიდრემდის მიიწის სისრულედ სახისა მის, რომელი ჰნებავნ. ხოლო ნივთი იგი ქვისაჲ მის არა მომპოვნებელ იყო სახისა მის, არამედ სახე იგი შემცვალებელ იყო ნივთისა მის. ესრევე-სახედ გულისჴმაყავ სულისათჳს, რამეთუ ბუნებამან მან დამბადებელმან ყოველთამან მოიღო ნივთისა] (58v) მისგან კაცობრივისა და შექმნა იგი კერპად, ვითარცა-იგი მთლელმან მან ჟამად-ჟამად განასრულის სახჱ იგი ნივთსა მას შინა პირველითგან დასასრულადმდე[4]. [ე]გრეცა გამოთლაჲ ბუნებისა მის ჩუენისა[5] სულისაჲ არს პირველად დაწყებაჲ უსრულად, განსრულებასა — სრულ. და იყოცა ოდესმე სრულ, უკუეთუმცა არა შემთხუევასა მას ბოროტისასა დაეპრკოლა მადლისა მისგან სრულისა. და დაკლებულ-იქმნა დაბადებულობაჲ იგი, რაჲთამცა მბრწყინვიდა მის შორის ხატებაჲ იგი ღმრთისაჲ. ([და][6] იქმნა შრომით და მოგზ[ა]ურებით მიმავალ სული კაცისაჲ მასვე სისრულესა. ამას მიუწერს დიდებული მოციქული პავლე[7] კორინთელთა მათ და იტყჳს: „(ოდ)ეს ყრმა ვიყავ, ვიტყოდე [ვითარცა] ყრმაჲ, ხოლო ოდეს ვიქმენ (59r) მამაკაც, დაუტევე სიყრმისაჲ იგი“[1*]. რამეთუ არა სხუაჲ სული არს ყრმისაჲ და სხუაჲ მამაკაცისაჲ, არამედ უსრულ არს ყრმასა შინა და სრულ—მამაკაცსა შინა. და ვითარცა-იგი მცენარეთა[8] მოზარდთათჳს ვიტყჳთ, არამედ ცხოველ არიან, რამეთუ რომელსა აქუნდეს ნაწილი ცხოველებისაჲ და ძრვისაჲ, არა ერქუმის მას უსულო და არცა უსრულ, ოდეს აქუს ცხოველებაჲ. რამეთუ ოდეს იქმნა მცენარე[9], მოზარდცა არს, არამედ ვერ მიწევნულ საქმესა გრძნობისასა. ეგრეცა პირუტყუთა შინა არს სული პირუტყუებრი, მგრძნობელი და ვერ მიწევნულ არს სისრულესა, რომელ არს მადლი მეტყუელი და გულისხმის-მყოფელი. ამისთჳს ვიტყჳთ, ვითარმედ სული განსრულებული ჭეშმარიტი, კაცობრივი არს საცნაურ ყოველთაგან საქმეთა მისთა. ხოლო რომე-

---

[1] მწუჱფ Jer. 44. [2] გუჱცნა Jer. 44. [3] გამოჰკუეთის Jer. 44. [4] -მდჱ. [5] ჩუენისაჲ. [6] დ (ილ. აბულაძის გამ. გვ. 229). [7] პავლჱ. [8] მცენარჱთა. [9] მცენარჱ.

[1*] I კორ. 13, 11.

* აქ ხელნაწერს აკლია (ჩამოჭრილია ფურცლის მეორე სვეტი).

ლი გარეშე[1] არს მისა, სახელის-დებით ხოლო იწოდების სულ და არა ჭეშმარიტ, ვინაჲთგან უსრულ არს იგი. არამედ არს მას შინა ნაწილი მოქმედი, მშუმინვიერი, ვითარ-იგი გუესმა მოსჱსგან დაბადებისათჳს კაცისა, ვითარმედ არს იგი კაცსა შინა მიდრეკითა მით მისითა ბოროტად, რომლისათჳსცა მოციქული ასწავებს და იტყჳს: „განიძარცუეთ კაცი იგი ძუელი და შეიმოსეთ კაცი იგი ახალი, განახლებული მსგავსებითა დამბადებელისა თჳსისაჲთა“. არამედ იყოს ჩუენდა, რაჲთა კუალად ვეგნეთ მადლსა მას მსგავსებისა ღმრთისასა, რომლითა დაჰბადა ღმერთმან კაცი პირველ, ოდეს თქუა: „ვქმნეთ კაცი ხატად და მსგავსად ჩუენდა“, რომლისაჲ არს დიდებაჲ და ძლიერებაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ*.

## თუალთაჲ

## ეპიფანე[1] კჳპრელისაჲ თქუმული ეპიფანე ეპისკოპოსი კოსტანტია ქალაქისაჲ, რომელ არს დედაჲ კჳპროს ჭალაკისაჲ, რომელ თქუა ათორმეტთა მათ თუალთათჳს

უფალსა ჩემსა, პატიოსანსა ძმასა და საქმის თანაზიარსა თევდორეს[3] კეთილად მსახურსა ეპისკოპოსსა ეპიფანე[2] ეპისკოპოსი უფლისა მიერ გიკითხავ. დიდსა ნიჭსა მადლისასა მისცემდა და არა თუ მოიღებდა, რაჟამს სთხოვდა უფალი იგი ცხორებისაჲ სუმად დედაკაცისა მისგან სამარიტელისა[1*]. რამეთუ იგი თჳთ თავადი იყო წყაროჲ ცხორებისაჲ და მისრულ და დაჯდომილ იყო ჯურღუმულსა მას თანა დამაშურალი გზისაგან. და ღირს-ჰყოფდა მიგებად სიტყჳსა, მოიყვანებდა გზასა მას ჭეშმარიტებისასა, რომლისათჳსცა იქმნა მოსლვაჲ იგი მისი ჴორციელად და თითოვეულადთა მათ ერთობითა და ნიჭსა მას უხუებით განუყოფდა, რომელ მისგან შექმნულ იყო კაცობრივი ესე ბუნებაჲ. აწ ერთობით ჴორცთ-შესხმითა მით ერთითა სიტყჳთა, ერთითა ნებითა აღიარებს ყოველივე უკუნისამდე და საუკუნოდ: ესე არს ჭეშმარიტი ძჱ ღმრთისაჲ, რომელმან მოიძია თჳსი იგი შექმნული. იქმოდეს მსგავსად ამის სახისა მოწაფენი იგი და მონანი მისნი: განუყოფდეს ნიჭთა მათ და არავისგან რას მიიღებდეს. ნანდჳლვე ემსგავსა უფალსა თჳსსა ელია წინაჲსწარმეტყუელი: ითხოვდა მისგან, რომელსა არა აქუნდა არცა საზომ ერთ საჴნავი, რეცა[4] თუ მისა რაჲ საჴმარ იყო, ითხოვდა ქურივისა მისგან[2*], რამეთუ უნდა კურთხევითა თჳსითა აღვსებად დედაკაცისა მის ქურივისა და გამოზრდად. (60r) ეგრეცა[5] შენი ეგე პატიოსნებაჲ სიმჴნისაჲ ჩემისა ამის ნაკლულევანებისაგან ითხოვს უფროჲსღა, რამეთუ მოცემად გნებავს ჩემდა ნიჭი მადლისაჲ მაგის, რომელ არს შენ თანა. უფროჲს მიღებისა მიმსგავსებულ ხარ შენცა საქმის თანაზიართა მათ შენთა, განამრავლებ ლოცვის-ყოფითა ღმრთისა მი-

[1] გარეშჱ [2] ეპიფანჱ [3] თევდორჱს. [4] რჱცა[5] ეგრჱცა.

[1*] ი. 4, 7. [2*] შდრ. III მეფ. 17,11 და შმდგ.

* მინაწერი ქვედა აშიაზე ნუსხურად: „ესე კაცისა შესაქმჱ დაიწერა დედითა იშხნისაჲთა. ვინ იკითხ῀ვდთ, მწ῀ რლსთჳს ლ῀ცვა ყ῀ვთ.

მართ შესაძლებელთა მათ ჩემთა, საჴმართა მათ შენთა. უკუეთუ არა მოკლებასა მას ზეთისასა რქისა მისგან, ვინაჲ-მე ვინმცა მოსცა, და მოკლებასა მას ფქვილისასა ლაგჳნისა მისგან სიგლახაკისა ვინმემცა შეუძლო უხუებად?[1*] არამედ მიითხოვა პატიოსნებამან მაგან შენმან, ვითარცა წერილ არს წიგნსა ამას სიტყჳერისა მის ფიცრისა სარჩელისაჲსა, რომელი-იგი შემკულ იყო თუალებითა შემდგომითი შემდგომად, იყო მკერდსა მას მღდელთმოძღურისა მის აჰრონისსა. აწ ინებე[1], რაჲთამცა უწყოდა სიმჴნემან მაგან შენმან, ვითარმედ რაჲ სახელ-აც თუალთა მათ ათორმეტთა ანუ თუ რომელთა ადგილთა იპოვებიან, ანუ რაჲ ძალ არს მათ შინა, ანუ ვითარ თითოვეულად ათორმეტთა მათ ნათესავთაჲ სახელები მათ ზედა წერილ არს, ანუ ვითარ გამოჩნდებოდა შემსგავსებულად ღმრთის-მსახურებისა ზრახვაჲ, რამეთუ სახელებითა მით თუალთაჲთა საჴმარსა მას ერისასა გარდაიჴდიდა მღდელთმოძღუარი იგი. ხოლო ვითარცა წინაჲწარ ვთქუ, ჩემდა ყოვლადვე ვერ შესაძლებელ იყო ესე ყოველი სიძნელჱ გონებითა და მიუწდომელ იყო პოვნად ესოდენისა თხოვისა დიდისა, ვითარცა დედაკაცისა მის ქურივისაჲ სიგლახაკისა მისთჳს უპოვრებისა მისისა. (60v) არამედ ვითარცა ქურივისაჲ მის კურთხევათა მათ მიერ ელიაჲსთა აღორძინებაჲ და განმრავლებაჲ იქმნა და გარდაემატა უფროჲსღა და სამარიტელისა მისგან დედაკაცისა გამოჩინებულსა მას წყალსა ითხოვდა უფალი, ზრახვასა დიდთა მათ ნიჭთა განცხადებულად მიჰმადლებდა, ეგრეცა მე, რომელ-ესე მცირე ვარ გულისხმის-ყოფითა და უდარჱს სიბრძნითა და მეცნიერებითა და უწურთელ სიტყუათა მიმართ, ჴელ-ყოფით მომეძალე და ლოცვის-ყოფითა ყოვლით კერძო აღმავსე[2] მეცა. ვითარცა ყოვლითა განმდიდრებულმან ვაჭარმან და ვითარცა ელია შორის განჴმელსა მას გუალვითა გარდამოსაქანელნი წყლისანი ლოცვის-ყოფითა გარდამოუტევნა[2*] და ვითარცა სხუათა მრავალთა მართალთა და წინაჲსწარმეტყუელთა, რომელთა მათ შენცა შვილ და მოწაფე[3] ხარ. ღირს-იქმნა პატიოსნებაჲ ეგე შენი თანასწორ-ყოფად. მოგიღებიეს მათგან გარდარეულებაჲ სიმდიდრისაჲ, ვითარცა მოგმადლა შენ უფალმან. და ჩუენ უმეტჱსღა ლოცვითა შენითა მოგუმადლე[4].

აწ ვიწყო მეცა ბრძანებულთა მათ შენთა[5] გამოთქუმად, ხოლო ვევედრები პატიოსნებასა მაგას შენსა, რაჲთა არა მაბრალებდე ჴელის შეყოფისათჳს, რომელი უფროჲს ჩემსა საქმჱ იყოს, არამედ დამორჩილებით წრაფისათჳს. და უფროჲს ძალისა ჩემისა ვიწყო გამოთქუმად.

და არს პირველსა მას ოთხსა განწესებულ, რამეთუ ოთჴგანსა მას განდგმულ იყვნეს თუალნი იგი, რომელ დადებულ იყო ზედა სიტყჳერსა სარჩელისასა მას ფიცარსა. და თავადი ფიცარი იგი სარჩელისაჲ იყო ოთჴ (61r)-კედელ, მტკაველ სიგრძოჲ და მტკაველ სივრცოჲ.

და პირველსა მას იყო პირველი იგი თუალი სარდიონი და შემდგომად მისა ტბაზიონი და მერმე[6] ზმური.

და მეორესა მას — კარქედონი და საფირონი და იასპინი.

და მესამე მას — ლუგჳრიონი, აკატჱ, ამეთჳსტონი.

და მეოთხესა მას, რომელ არს შემდგომად ყოვლისა, — იაკინთჱ, და ბჳრილი და ფრცხილი.

---

[1] ინებჱ. [2] აღმავსჱ. [3] მოწაფჱ. [4] მგმდლე. [5] შენთაჲ. [6] მერმჱ.
[1*] შდრ. III მეფ. 17, 14. [2*] შდრ. III მეფ. 18,45.

ესე თუალნი არიან ათორმეტნი სიტყუერსა მას და სარჩელისა ფიცარსა თითოვეულად განწესებულნი ადგილისაგან, განწესებულ და გამოქმნულ და განდგმულ.

## Ⴀ. ႧႳႠႪႨ ႱႠႰႣႨႭႬႨ

სარდიონ ამის გამო ერქუმის, რომელ ბაბილოვ[ნ]ს [იპოვების][1], რომლისაჲ არს ხილვაჲ მისი მეწამულ, რამეთუ ფერსა და სახელსა თევზისასა სახელ-ედვა, რომლისაჲ არს ფერი მისი სარდიონ-თევზისაჲ, ფერი სისხლისაჲ. რაჟამს განაჴმიან თევზი იგი, იქმნის ფერი მისი, ვითარცა სისხლი. და ხილვითა მით მიმსგავსებითა დაედვა სახელი თევზსა მას სარდიონ. ასურასტანს იპოვების.

და არს თავადი იგი თუალი მბრწყინვალების გამომცემელ და ძალი კურნებისაჲ აქუს, რომელი მკურნალთა მიიღიან და დასდვიან საკურნებელად და განაცოცხლნიან მით მსივანებანი და გამოსხმული. და სხუაჲცა წყლულებაჲ კუეთილი მახჳლითა. დაასხიან მისგანი და მოსცხიან. და ცხებითა მით წყლულებანი განიკურნნიან.

არს სხუა თუალ, რომელსა ჰრქჳან სარდიონ-ფრცხილ. და რომელთამე ჰრქჳან მას მოლოქას ფერისა მისთჳს და ძალისა, რომელ აქუს მსგავსება ჭაკუნტლისა (61v). რამეთუ რომელთა სჳან მისგან, მოაჩჩჳს მუცელი და ჴსნილად უპყრიედ. და თჳთ ფერი მისი არს ვითარცა მწუანვილისაჲ მის. და რაოდენ ნოტიაებაჲ მისწუდის, უმეტჱს განაბრწყინის სიმწუანჱ თჳსი, უფროჲსღა ჟამთა ზაფხულისათა და დღეთა აღვსებისათა.

არს სხუაცა თუალ მსგავსი ამათსა, რომელსა ჰრქჳან სარდაკად, რომელსა ყოვლადვე აქუს სისპეტაკისა ფერი რაჲმე, ვითარცა თუალსა მას აკადსა, და იქცევის. რაჲმე არს თავადი, ვითარ თქჳან, ბოროტ, და ერქუა მას დამამშჳდებელ.

## Ⴁ. ႧႳႠႪႨ ႲႡႠႦႨႭႬႨ

ტბაზიონისა თუალისაჲ მეწამულ არს ხილვაჲ მისი. და მსგავს არს თუალი იგი, რომელ ჰრქჳან კარქიდონ. და იპოვა თუალი იგი ტბაზიონი ქალაქსა, რომელსა ჰრქჳან ტობაზჱ, ქუეყანასა მას ჰინდოეთისასა. და იპოვა ესრე-სახედ: გალატოზნი ქვასა თლიდეს და იპოვა ქვასა ერთსა შინა, რომელსა-იგი თლიდეს. ვითარცა იხილეს ფერი იგი თუალისაჲ მის შუენიერი და ხილვაჲ საკჳრველი, აღიღეს და მიჰყიდეს იგი ვაჭართა ვიეთმე ალაბასტრელთა, რომელ მახლობელ არს სოფელი იგი ალაბასტრელთაჲ ჰინდოეთსა და მიიღეს ალაბასტრელთა მათგან მცირედი რაჲმე სასყიდელი და მისცეს თუალი იგი ტბაზიონი. ალაბასტრელნი იგი მიიწინეს თებაის ქალაქად, რომელ არს ეგჳპტისაჲ, მიჰყიდეს უფროჲსის სასყიდლის უმეტჱს მისა, რომელ მიეცა. თებაელთა მათ მიართუეს ძლიერად მეფესა, რომელ მას ჟამსა იყო ქალაქსა მას, და მან მიიღო თუალი იგი ტბაზიონი და (62r) განადგა გჳრგჳნსა თჳსსა საშუვალ შუბლსა ოდენ.

და აქუს თუალსა ამას ძალი გამოცდით ესრჱთ: გლესის ზედა საგლესელსა მკურნალისასა, არა თუ მეწამულად გამოსცის წყალი ლესვასა მას მსგავსად

---

[1] იპოვების (რ. ბლეიკის გამ. გვ. 6).

ფერის ამის თჳსისა, არამედ სხის ფერ არნ, სპეტაკ ნალესავი მისი. და აღავსი[ს] მრავალი ჭურჭერი, რაოდენცა ჰნებავნ მკურნალსა მას, რომელი უსუამნ თუალსა მას, რაჟამს შეკრიბის ნალესავი იგი, აღწონის თუალი იგი და არა თუ დამცირდის, არამედ იგივე სწორებაჲ აქუნ. და ხატი გარემო, რაოდენცა იგი არნ, იგივე აქუნ და არა დამცირდის და სარგებელ-ექმნის თუალთა სალმობიერთა. და თუ ვინმე სუას იგი, სარგებელ-ექმნის ბრუ-ქცეულთა და მწყუდნართა. და თუ ვინმე ტბის ყურძენი ჭამოს და ცბის სიმწარითა მისითა, ასჳან მკურნალთა ნალესავი მისგან და განკურნიან.

## Ⴂ. თუალი ზმური

ზმური თუალი და აკატჱ მწუანე[1] არიან ხილვითაჲ, რამედ არს ფერსა მათსა განყოფანი რჩეულებისანი: რამეთუ ზმური იგი ბრწყინვალების გამომცემელ არს, ხოლო აკატჱ იგი მწუანე[1] ხოლო არს. და რომელთამე ჰრქუან თუალთა ამათ ნერონიანოს, და სხუათა — დუმენტიანოს. და ნერონიანოსსა მას ძლიერად აქუს სიმწუანჱ თჳსი და შუენიერ არს ხილვაჲ მისი. და ჰრქუან ნერონიანოს ამის მიზეზისა გამო: იტყჳან, ნერონ მეფემან მოიღო ზეთი მწუანის ფერი, რომელ არს ლიბერტიას. და სხუათა თქუან, ვითარმედ (62v) სძჱ ნუშისაჲ შეკრიბის და მრავალთა სხუათაჲცა მწუანის ფერთა და მოჰრწყვიდა მთათა, სადა-იგი იყო სიმრავლჱ ლოდთაჲ და ქვათა შეღუერფულთაჲ. და სხუათა თქუეს: მოიღო მან ზეთი დუმენტიანონი და შთაასხა იგი ჭურჭერთა პილენძისათა. და რაჟამს მრავალ ჟამ დგან ზეთი იგი ჭურჭერთა მათ პილენძისათა წიდითა მით სპილენძისაჲთა, ზეთი იგი განმწუანდის და მორწყიან მით მთაჲ იგი, რომლისა ქვანი მისნი არიან მწუანის ფერ. და ვითარ მიიწიის ზეთი იგი, ფრიად უმეტჱს განმწუანდის და განბრწყინდის. ხოლო დუმენტიანონ ამისთჳს ერქუმის, რამეთუ დუმენტიანოზ იყო მეფჱ მათ ჟამთა, ძჱ ვესპასიანოსისი. ესენი იყვნეს, რომელთა იერუსალჱმი წარტყუენეს და მოაოჴრეს. თავისმოთნენი, მოშკაულნი, მზუაქნი იყვნეს მეფენი ესე ნერონ და დუმენტიანოზ, დღეთა მათთა ესრე[2] შურებოდეს პოვნად თუალთა მათთჳს პატიოსანთა. და სხუათა თქუან: იპოვების იგი ქუეყანასა მას ჰინდოეთისასა და მიერ მოაქუს. და რომელთამე თქუან: ეთიოპიას იპოვების, ფისონ მდინარესა. ვითარცა წიგნნი ეწამებიან სიტყუათა ამათ ჩუენთა, ვითარმედ ფისონ მდინარესა იპოვების ზმური. და იტყჳს, ვითარმედ: „ფისონ მდინარჱ მოეხუევის ქუეყანასა მას ევილათისა. მუნ არს თუალი პატიოსანი აკატჱ, ძოწეული და კაპოეტი“[1*]. და ფისონ მდინარესა[3] ინდოს ჰრქუან ფრომინთა ენითა, ხოლო ბარბინელთა და ბოგიელთა ფისონსა განგე[4] ჰრქუან. ხოლო წინანდელთა მათ მთხრობელთა ფრომინთა განგე მდინარჱ თქუეს, რომელი მოეხუევის ქუეყანასა მას ევილათისა. (63r) და ევილათი ჰინდოეთსა გარეშე[5] თქუან და თანა-წარჰვალს ეთიოპესა, რომელ არს მახლობელად მზის დასავალსა, რამეთუ ესე არს დიდი იგი ეთიოპიაჲ და თანა-წარჰვალს ეთიოპესა და მიერთვის უკიანოსსა. რამეთუ თუალიცა ძოწეულის ფერი იპოვების მას შინა, რაჟამს აღძრვანი სლვათა თჳსთანი იქმნიან ადგილთა ღჳრღუა-

[1] მწუანჱ [2] ესრჱ. [3] მდინარჱსა. [4] განგჱ. [5] გარეშჱ.
[1*] შეს. 2, 12.

როვანთა. ესევითართა ადგილთა დაშენებულ არიან ეთიოპელნი. ხოლო აკჳლა თარგმანმან თუალი იგი მწუანჱ, რომელსა-იგი „შობათისა“ კაკტ ერქუმის, არცა აკატ ჰრქუა მას, არცა მწუანე[1], არცა ზმურ, ხოლო რამეთუ მეცნიერ იყო მრავალსა მას ენასა ებრაელთასა და განმარტებასა მათსა, პრქუა ადგილსა ერთსა, რომელსა წერილ იყო სახელი თუალისაჲ მის ბდელიონ, რომლისათჳს სამეოც და ათთა მათ თარგმანთა თქუეს: „მუნ გამოვალს თუალი აკატი“*[1], რომელ არს მწუანის ფერი, რომელსა-იგი ბერძენთა ჰრქჳან პრასინონ, რომელსა ერქუმის ქართველთა ენითა მწუანის ფერ. და აკჳლა იტყჳს: მუნ არს თუალი იგი ბდელიონი და გამოითარგმანების ბდელიონი — „საკუმეველ სულნელებჲს“, რომელი მოაქუს მდინარესა მას ქუეყანისაგან ჰინდოეთისა, რამეთუ სხუაცა თუალებ მრავალ არს ზმურისაებრ, რომელი თითოვეულად ვინმე პოვა, და არს რომელიმე ბუნებით მბრწყინვალჱ და მწუანჱ არს. და არს რომელიმე ფიცხელ და არს რომელიმე ლბილ. არს რომელიმე ეთიოპიას იპოვების და არს რომელიმე ქუეყანასა მას ჰინდოეთისასა.

თანა-გუაც გამოთქუმად ესეცა, ვითარმედ რომელიმე მთაჲ არს, რომელსა-იგი ნერონ მოჰრწყავს, (63v) ანუ რომელიმე არს, რომელსა-იგი დუმენტიანოს, ანუ რომელსა სოფელსა არს. არს მთაჲ იგი სოფელსა მას მახლობელად ზღუასა მეწამულსა, რაჟამს ჰნებავნ ვისმე ნავითა მისლვაჲ ქუეყანასა მას ჰინდოეთისასა. რამეთუ სხუა და სხუა სოფლებ არს ჰინდოეთისაჲ და მრავალსა მას სოფლებსა ცხრანი მეფენი არიან და ესე სახელები არს სოფლებისაჲ მის და ნათესავთაჲ[2] მათ: ალაბასტრელნი, ჰომერიელნი, აქსიმინელნი, და მახლობელ მათსა — დულატელნი, ბოგიტავანელნი, ასაბელნი, დიბენელნი, ლელედიბენელნი. ხოლო აწ სხუაჲცა სახელები იცვალა მწირად მოსრულთა მათთჳს მრავალთა ადგილთაგან. პირველსა მას — ჰინდობენონ, ესენი თევზის მჭამელთა მათგან სოფლისა მოვიდეს, სირინდიბენელნი — ესენი ქუეყანისა მისგან ევილათით მოვიდეს. ხოლო სხუათაჲცა ადგილთაჲ ვთქუათ, ვინაჲცა ღირს იყოს. ხოლო აწ ვთქუათ მთისა მისთჳს, სადა-იგი ზმური თუალი იპოვების: არს საბრძანებელად ჰრომელთა მეფისა მის. ზმურიან ერქუმის სახელი მთასა მას. და არს ვითარცა ქალაკი თჳსაგან და არს პირისპირ ბერონიკესა, წარსავალსა მას ჰინდოეთისასა. რაჟამს მი-ვინმე-ვიდოდის თებაიდდ და შორავს-რე[3] ზღუასა ვითარ წარსაქანელ ოდენ ერთ ნავის, რომელ არს ესე ვითარ ოთხმეოც ოდენ მილიონ და არს თანაშე[4] ბერონიკესა, მახლობელად პილოჲს ძუალედთა მათ სახელდებულთა მათ ადგილთა. და უპყრიეს იგი ნათესავსა მას ბლჱნიელთასა, რომელთა სხუაცა ადგილნი მრავალნი უპყრიან. და აწ უცხო ნათესავნი წარმართთანი გამოჰკუეთენ (64r) თუალსა მას ზმურსა და მიიღიან სავაჭროდ. და არს ძალი ფერისა მისისაჲ: ვითარცა სარკემან უჩუენის შინაგამო და წინაჲსწარ ცნობაჲ გამოჩინებითა მით ქმნის.

## ნ. თუალი იაკინთჱ

იაკინთისა ფერი — მბრწყინვალჱ ცეცხლის მსგავს, ფანაკის მსგავს სიმეწამულითა. იპოვების ადგილთა მათ კარქედონელთასა, რომელ არიან ლიბიელნი, რომელსა ერქუმის აფრიკჱ. ხოლო სხუანი თქუეს: ესრეთ იპოვების თუა-

[1] მწუანჱ. [2] ნათესავსაჲ. [3] -რჱ. [4] თანაშჱ.

[1*] შეს. 2,12.

ლი ესე: არა თუ დღისი ჩანნ მბრწყინვალებაჲ მისი, არამედ ღამე[1] შორით ვითარცა სანთელი ჰნთიედ და ვითარცა ნაკუერცხალმან მბრწყინვალებაჲ გა- მოსცის და ვითარცა საჴუმილი აღგზებული და მუნქუესვე დაცემული ალისა მის ზედა დებითა და ვითარცა ნაკუერცხალი თეთრ-განრეულად ჩანნ. და გა- მობრწყინებითა მით იხილიან თუალი იგი შორით. სადამე ნაკუერცხლის ფერ არნ და სადამე არმურის სახედ. და ხილვითა მით ესრე[2]-ფერად ცნიან თუა- ლი იგი და მივიდიან, მბრწყინვალების გამოცემითა მით პოვიან იგი. და რო- მელსა-იგი მიაქუნ და არა უწყინ, რომელი თუალი არნ, გარეშე[3] მიაქუნ და არა სამოსელსა შიგან, ნათლისა მის მბრწყინვალებითა განშოვრებულთა ად- გილთა მიიწიის მბრწყინვალებაჲ თჳსი, რომლისა გამოცა ნა- კუარცხალ ჰრქჳან ესევითარისა ნათლისა და მბრწყინვალებათა გამო. ხოლო ძალი მისი არს ესე: თუალსა მას იაკინთესა რაჟამს უსუამნ თუ ვინმე საგ- ლესელსა და თუ ვინმე სჳს ნალესავი იგი, განაღჳძის სული სამართალთა სიტყუათა მიმართ; და თუ ვინმე იპყრის პირსა შინა წრფელი და სამართალი საშჯელი აღწონის, (64v) მსგავს არს ესე მცირედ[4] ოდენ ნაკუარცხალსა მას, ცეცხლის-სახედ გარდამოვარდის.

არს სხუაცა თუალ მსგავსი ამისსა, რომელსა ერქუმის კარქედონ. და ესე მსგავს ფერითა თუალთა მათ, რამეთუ მათვე ადგილთა იპოვებიან. ხოლო თუ ეგრჱთ დასაკჳრვებელ რაჲ არს ხილვითა, რომელსაცა საღმრთოჲ წიგნი დაჰნაგს იტყჳს, რომელი ფისონ მდინარისაგან გამოვალს, იპოვების თუალი ესე აფრიკიასცა. და იპოვების ესრე[2]. რამეთუ შეერთვის ფისონ მდინარჱ ზღუად ადგილთა მათ ბღუარით კერძო, მზის დასავალით შეერთვის უკია- ნოზსა, რამეთუ გარემო-აც უკიანოსი ყოველთა ცის კიდეთა. და მზის-დასა- ვალით კერძო შეერთვის ფისონ მდინარჱ უკიანოზსა, მახლობელად სოფელ- სა მას ლჳბიელთასა, რამეთუ იტყჳს ესრჱთ საღმრთოჲ წიგნი: „მდინარჱ გა- მოვიდოდა ედემით და განიყოფვოდა ოთხად თავად. სახელი ერთისაჲ მის- ფისონ. ესე არს, რომელი მოეხუევის ყოველსა მას ქუეყანასა ევილათსა. მუნ არს ოქროჲ, და ოქროჲ ქუეყანისაჲ მის კეთილ არს. და მუნ არს ანთრაკი, ძო- წეული და კაპოეტი“[1*].

## ჟ. თუალი საფირონი

რომელსა ჰრქჳან თუალ საფირონ, ძოწეულის ფერ არს. ვითარცა ძოწე- ული, ბნობის ფერ შავად ჰხილავნ თუალი იგი საფირონი. ხოლო სხუაცა მრავალი თუალები არს მსგავსი საფირონისაჲ. ჰრქჳან სახელი ერთსა ბასი- ლიკჱ და სხუათა ქრიისჱ და ტიგჱ, რომელნი არა ეგოდენ რაჲ სახილველ არიან: მცირედ რაჲმე არიან ფერნი მათნი. და ვითარ ვჰგონებ თქჳან, ვითარ- მედ არიან ჰინდოეთს და ეთიოპიას და დგანან მწყობრ საკერპოსა მას დჳონჱსე- სა, დაღათუ (65r) არა სარწმუნო არს, რომელსა-იგი იტყჳან, ვითარმედ სამას სამეოც და ხუთ ბათმონ არს. და ყოველივე თუალისა საფირონისაჲ და თი- თო[5]-თითოჲ თუალისაგან საფირონისა არს ბათმონი თავადი და შედგმულ

[1] ლამჱ. [2] ესრჱ. [3] გარეშჱ. [4] მცირჱდ.
1* შეს. 2, 10—12.

ურთიერთას ჯაჭუებითა, რამეთუ ესე არს მეფეთაჲ საკჳრველი თუალი და შუენიერი და საწადელი ხილვითა. ამისთჳს რომელთამე თქჳან სახელი ალექსიპონონ.

და ძალი თუალისაჲ მის: რაჟამს ნალესავი მისი აღ-ვინ-ადგინის და შეჰრიის სძესა, ფაქლი და მხივანებაჲ და გამოსხმული და მსივანებაჲ განკურნის. წერილ არს შჯულსა მოსჱსსა, რაჟამს იხილა მთასა მას, რამეთუ „დგა ფერჯთა ქუეშე[1] ცის სხეული თუალთა მათგან საფირონისათა“[1*].

## Ⴅ. თუალი იასპინი

იასპინი თუალი არს და ხილვაჲ მისი მსგავს არს ზმურისა. და იპოვების პირსპირ მახლობელად თერმოგონდოს მდინარისა და მახლობელად იამანთესა, არა რომელი-იგი კჳპროს არს. რამეთუ ბუნებით მრავალ არს, რომელსა-იგი ჰრქჳან ამათჳსიონ, რომლისა ხილვაჲ მისი მწუანის ფერ არს, ვითარცა ზმურისაჲ, ხოლო მცირედ ოდენ ბნობის-სახე[2] არს და შინაგამო ფერსა მწუანისასა გამოუტევებნ პილენძის სახედ. და განშუენდიან მით, რომელთა ჰნებავნ შემკობაჲ თავთა თჳსთაჲ, ვითარცა ზღაპართა მათ შინა ითქუმის. არს სხუაცა თუალ უწითლეს წყალთა მათ ზღჳსათა, მომრუმე[3] უფროჲს ყუავილთა.

არს სხუაცა თუალ, რომელ იპოვების ქუაბთა შინა მთათა მათ სიდესიაჲსათა, რომელ არს ფრჳგიას. არს ფერი მისი სისხლისაჲ და ვითარცა მა[რ]გალიტისა ძირისა ფერი უნათლჱს არს და ვითარცა ღჳნის ფერ, (65v) ჰგავს ამეთჳსტონსა თუალსა, და უმწითურეს არს და არა ერთ ფერ და არცა ერთ ძალ. და სხუა არს, რომელი უნათლეს არს და მსგავს ალისა და კუამლისა, უსპეტაკჱს და უბრწყინვალჱსღა. და რომელნიმე ზღაპართაგან იტყჳან, ვითარმედ თუალთ[ა] საცნაურ რაჲმე ყვიან. და იპოვების ესე საზღვართა ქართლისათა და გორგანეთს და ქუეყანასა მას კასპთასა, სადა არიან ნათესავნი.

სხუა არს მერმე[4] იასპინი, არა დიდად მბრწყინვალჱ და მწუანის ფერ. და ნაწევარნი არიედ შიდა თუალსა მას. და მერმე[4] სხუაცა არნ იასპინი, რომელსა ჰრქჳან უპავლიოს; მსგავს არს თუალისა და პერულსა ზღჳსასა და ვითარმცა ვინ შეჰრთო სისხლი სძესა, და ვითარცა სუმენ მასქათნი და ვითარ სახედ გჳთხრობენ, რომელთა პოვიან ესე დაბათა გინა თუ აგარაკთა, შიშ რაჲმე დაედვის.

## Ⴆ. თუალი ლჳგჳრიონი

ლჳგჳრიონი ვითარ პოვნილ არს, ვერსადა გამოვიძიეთ: არცა მათ თანა, რომელთა ბუნებისა[5] ამის გამოთქუმად იწყეს და არცა სხუათა მათ თანა წინანდელთა, რომელთა-იგი მისთჳს გულს-იდგინეს. არამედ გუესმა სახელი მისი, რომელსა ჰრქჳან ლჳგჳრიონ. რომელნი-იგი ჭეშმარიტსა და დამტკიცებულსა ენასა იტყოდეს, ლჳგჳრიონ ჰრქჳან და ვითარ მე ვჰგონებ — — ლჳგჳრიონი იგი, ვითარცა წიგნთა საღმრთოთა შინა ვპოვეთ სახელები იგი

---

[1] ქუეშჱ. [2] -სახჱ. [3] მომრუმჱ. [4] მერმჱ. [5] ბუნებისაჲ.

[1*] გამ. 24, 10.

ცვალებულ. რამეთუ ზმური იგი თუალი მწუანის ფერ თქჳან და სხუა სახელგზსა სხუა სახელ-სდვას, და ლუგვრიონსა მას ლუგვრიონ უწოდეს. ძლიერთაცა ადგილნი იგი ... (66r) ... ვიპადეთ, ვითარმედ იპოვების იგი თებაისს, რომლისათჳს თქუეს, ვითარმედ კლდენი არიან მუნ და მათ კლდეთა შინა გამოიკუეთების თუალი, რომელსა ჰრქჳან თუალსა მას ასკლეპიონ მეფისა მჭჳპტელთაჲსა. და არს თუალსა მას შინა ვითარცა ძარღუები გამოხატული, მსგავს თუალისა მის, რომელსა ჰრქჳან კერინონ. და არიან ძარღუნი იგი მწუანის ფერ და არს უჩუენდს გულისჴმის საყოფელ, ვითარმედ ძარღუნი იგი კლდესა შინა არიან, ვინაჲ თუალი იგი გამოიკუეთების. და ვითარცა გამოიკუეთის თუალი იგი კლდისა მისგან, უმეტჱს შუენიერად, ძარღუ-განრთულად იჩჳნის.

და რაჲამს ჭეშმარიტად ვინმე გამოეძიებდეს სახელსა მას, ლუგვროს სახელი არს საცხოვრისაჲ, რომელსა ლუგვრონ ჰრქჳან, რომელ არს ფერი ველურისა მის ზროხისაჲ, მსგავს წითლისა დეაკეულისა. და წუერსა სამწერებელისა თჳსისასა აქს თმაჲ იგი დაკონვილად და მწუანის ფერად ალტყდებინ, რომლისა გამოცა ლუგვროზ ერქუმის, რომელი გამოითარგმანების ლუგვრიონ კუდად. ხოლო მე მიკჳრს, ვითარ შრომით გამოვიძიე საღმრთოთა წიგნთაგან. უმეტარ პირად-პირადსა სამკაულსა შუენიერებისასა, ვითარცა მეუფესა, უქმნიდეს გჳრგჳნსა და კუართსა მას მღდელისასა და ვითარცა იპოვნეს თუალნი ესე პატიოსანნი და მბრწყინვალედ განდგმიდეს იასპინსა ამას განსაშუენებელად, უფროჲსღა რომელსა შინა იყო ძალი წინაჲსწარ გამოჩინებითა სასწაულებისა, რომელცა (66v) წინაჲსწარ მოვიჴსენეთ. იაკინთესა მას ვიტყჳ და ზმურსა, ამეთჳსტონსა და აკატსა და ბივრილსა და კარქედონსა[.] და ვითარცა სახელსა მას თუალთასა თუალი იგი იაკინთჱ ვერვინაჲ მოიჴსენა, რამეთუ არს იგი უსაკჳრველჱს და პატიოსან, და ვითარ ვჰგონებ, რომელსა ესე ლუგვრონ ჰრქჳან, საღმრთოთა წიგნთა მას იაკინთჱ ჰრქჳან. და თუალი იაკინთჱ არს ფერმრავალ და ეგრე[1] უპატიოსნეს არს მრავალთა თუალთა; რამეთუ საღმრთოთაცა წიგნთა შინა ითქუმის: ვითარმედ „სამკაულისა მის იაკინთისაჲ და ძოწეულისაგან უქმნეს“[1*]. ვჰპოვებთ ფერსა მას იაგუნდისა თუალსა შინა სიმეწამულესა და თაფლის ფერსა და მჳიის ფერსა. და სხუაჲ თუალი არს, მსგავსი ამისა, ზღჳსფერ, და სხუაჲ არს, რომელსა ჰრქჳან როდჳონ და სხუაჲ არს, რომელსა — ნატიზოს, და სხუაჲ არს, ვითარცა წყლის ფერი, რომელსა ჰრქჳან ქავნიჱოს. და სხუანიცა არიან მრავალნი თუალნი, რომელნი მსგავს არიან ამის თუალისა სისპეტაკითა, და სხუანიცა ფერად-ფერადნი. და იპოვებიან თუალნი ესე შინაგან ადგილთა მათ წარმართთასა, რომელ არიან სკჳთელნი. და ვითარ თქუეს წინანდელთა მათ, ვითარმედ არს სკჳთიაჲ ადგილთა მათ ჩრდილოჲთ კერძო, რომელთა ადგილთა არიან დასნი ეტელნი და ჳნელნი, ლარიელნი, არანელნი ვიდრე გერმანონ და ამაზონდმდე[2] და მათსა გარეშე[3] არს უდაბნოჲ ერთი, რომელსა დიდ სკჳთია ჰრქჳან. არს მუნ ჴევი ერთი სიღ[რ]მითა დიდ და ბნელ, რომელსა ვერვინაჲ ეგების კაცისა შთასლვაჲ. და მთანი გარე-მოცვულ[4] არიან, რომლისაჲ არიან თავნი მათნი კლდე[5] მყარ, (67r) და იმიერ მოჴსულ ქუჱთგან ვიდრე ზე[6] თავადმდე[2] მთათა მათ. უკუეთუმცა ვინ უნდა მიდგომად და შთახედვად, ვერ შესაძლებელ არს

[1] ეგრჱ. [2] -მდჱ. [3] გარეშჱ. [4] გარჱ-მუცვულ. [5] კლდჱ. [6] ზჱ.

[1*] შდრ. გამ. 28,5; 28,33.

ხილვად იაკინთისა მის, რამეთუ დიდად სიღრმითა მით ბნელი დახუეულ არს იატაკსა მისსა და არიან დიდნი საშინელებანი. და სიღრმესა მას უფსკრულსა ბნელსა შინა თქუან, ვითა[illegible] იგი იაკინთჲ. და კაცნი, რომელ მივიდიან ბრძანებითა შარავანდედთაჲთა პოვნად და მორთუმად თუალი იგი იაკინთჲ და რამეთუ ვერ შთაჴდიან სიღრმითა მით ჴევსა მას და შიში-სათჳს ბრძანებისა მის მეფეთაჲსა დამშურებულ პოვნად თუალისა მის, მაშინღა მიიქუნიან კრავნი და დაწყჳდნიან და განჰკუეთიან ტყავი და შთა-აგდიან სიღრმესა მას, და ექჳს თუალი ჴორცსა მას, ვითარ თქუან, ორბნი რომელ კლდესა მას შინა დაბუდებულ არიან, მარტოჲსათჳს სიმშილისათჳს ურვითა, სული ეცის მძორისაჲ მის, შთაჴდიან უფსკრულთა მათ, უჩინოსა მას ბნელსა და აღიხუნიან მძორნი კრავთანი მათ თავთა მათ მთათასა. და ვი-თარცა შეჭამიან ორბთა მათ მძორი იგი კრავთაჲ მათ, თუალი იგი იაკინთჲ დაშთის მუნვე ადგილობანს[1] მთათა მათ ზედა. და კაცნი იგი, რომელ მისრულ არიედ პოვნად იაკინთისა მის თუალისა, ჭუმილვედ და ხედვედ ადგილსა მას და სხენედ[2] თავთა ზედა მათ მთათასა, ხედვედ ადგილსა მას, რომელსა შეჭა-მიან მძორი იგი ორბთა მათ. და სხენედ[2] და ჰხედვედ, ვიდრემდე შეჭამიან. და ვითარცა აღფრინდიან და განეშორვნიან, მაშინ მივიდიან, აღკრიბიან თუა-ლი იგი და განწმიდიან (67v) მძორისა მისგან, რომელ აღმოიღიან ორბთა მათ, და წარმოიღიან და მიუპყრიან შარავანდედთა, რომელთა მოუვლინებიედ იგი-ნი. და ამით სახითა პოვიან იაკინთჲ იგი, რომელ არს თჳთ მრავალფერნი და პა-ტიოსან. და ძალი არს მის თანა ესე: რაჟამს აღ-ვინმე-იღის თუალი იგი და დასდვის ზედა ნაკუერცხალსა, ნაკუერცხალი იგი დაშრტის და თჳთ მას არაჲ ევნის, არცაღათუ განტფის. და არა ხოლო თუ ესე, არამედ წარ-თუ-ვინმე-ჰგრაგნოს ოლარსა, გინა რასა, და სდვას ზედა ნაკუერცხალსა, მას თავადსა ცეცხლისა მისგან აღგზებულისა არაჲ ევნის. ხოლო მჩუარი იგი, რომელსა თუალი იგი წარგრაგნილ არნ და ზედა ნაკუერცხალთა დადებულ, არცა კნინ მჩუარსა მას ცეცხლისა მისგან ევნის, დაღათუ ძლიერად ნაკუერცხალი იგი აღბორცქუებულ[3] არნ. და ესეცა თქუან, ვითარმედ დედანი რაჟამს შობდიან, და მიაახლიან თუალი ესე, თმენა-სციან და ადვილ-შობაჲ იგი; და შესულება-ნი ჩუეულებათანი განმქარვნის.

## Ⴈ. ႧႳႠႪႨ ႠႵႠႲႨ

აკატი თუალი. ვითარ უსპეტაკჱს არს ფერი მისი, დაღათუ უდარჱს არს იაკინთისა, ხოლო არს საკჳრველ ხილვითა და ყოვლად გარემო[4] სპეტაკ, ვი-თარცა პილოჲს ძუალი და ვითარცა მარმარილოჲ. და იპოვების თუალი ესე აკატი სკჳთიაჲთ კერძო. და ძალი შეძლებისაჲ, რომელ არს მის თანა, აკა-ტისაჲ მის თუალისაჲ, ესე სახჱ არს ფერისა მისისაჲ: სახითა მსგავს არს ლო-მისა. და ნალესავი მისი შესუარიან წყლითა და მოსცხიან წყლულთა და ნა-ცემსა მჴეცთასა და განკურნის (68r) წყლული, ნაცემი ასპიტისაჲ, ღრიაკალი-საჲ. და ჩუეულება არს თქუმად ესრე[5], ვითარმედ ლომის ფერ არს თუალი აკატი.

[1] ადგილობანს. [2] სხენდ. [3] აღბორცქუებულ. [4] გარემო. [5] ესრეჲ.

## Ⴇ. თუალი ამეთჳსტონი

ამეთჳსტონი თუალი ყოვლადვე გარემო ვითარცა ცეცხლი აღგზებული აღატყდების, რომელსა შინა არს გამობრწყინებაჲ სპეტაკის ფერ. და არს ფერიცა მის თანა ღჳნისაჲ და საშუვალ თუალსა მას უმეტჱს მბრწყინვალე-ბასა გამოსცემნ. და იპოვების იგი საზღვართა ლჳბიაჲსათა. და არს რომე-ლიმე უწმიდეს არს იაკინთისა, და არს რომელიმე მსგავს არს ძირსა მარ-გალიტისასა. და არს ადგილთა მათ იოსიტჱსთა, რომელ არს ლჳბიაჲ, რომ-ლისაჲ არიან ადგილნი მისნი ზღუადმდე[1]. და სახელი დაედვა მას შემს-გავსებულად ძალისა და შეძლებისა მისისა, რამეთუ მთრვალ-იქმნ[ნ]იან, რო-მელნი ჰხედვენ მას. და წინაჲსწარ საცნაურ არნ მისგან ზამთარი და წჳმაჲ ნოტიებისაგან ქართაჲსა.

## Ⴈ. თუალი ძოწეული

ძოწეული თუალი, რომლისათჳს რომელთამე თქუან ძოწეული, იგი ბჳრჳ-ლად ითქუმის, რამეთუ ოქროჲს ფერად მოაც გარემო[2], ვითარცა სარტყელი ძარღუად. და იპოვების ჯურღუმულსა მას, რომელ არს კლდესა მას თანა ეზრამენიდოსს ბაბილოვნისასა. და ერქუმის ბაბილონსა და ჯურღუმულსა მას კლდისასა აქემენიდა, რამეთუ თქუან: მამასა კჳროზ მეფისასა აქემენიოს ერ-ქუა, ვითარცა რომელნიმე დაწერილთაგან გჳთხრობენ. არს სხუაცა თუალ ძოწეულის და მწუანის ფერ. და არს ძალი შეძლებისა მისისაჲ ესრე[3]: რა-ჟამს მკურნალთა ნალესავი მისი ასჳან, სარგებელ-ექმნის, რომელთა ელმიედ სტომაქნი და რომელთა აღუსივნის მუცელი თჳსი.

## ႨႠ. თუალი ბჳვრი[ლი]ონი

(68v) ბჳვრილი თუალი არს თჳთ სპეტაკ, ვითარცა ღრუბელი, ვითარცა წყალი წმიდაჲ იქცევისად ჩანნ მას შინა და მომრუმე[4] არს უფროჲს ამეთჳს-ტონისა თუალისა და უწმიდჱს იაკინთისა. და იპოვების ესე ძირსა ტავროს მთისასა. და ვითარცა ვინ მიუპყრის მზისთუალსა, მანის ფერად, ვითარცა ფეტჳს მარცუალი, გამოსტყდების. არს სხუაცა ბჳვრილი, რომელი მსგავს არს გუგასა თუალისა ვეშაპისასა. და სხუაცა ბჳვრილი არს, ცვლისა მსგავსი არს. და სხუა ბჳვრილი არს, რომელი გამოჭედილად ჩანნ და იპოვების ესე წიაღსავალ ევფრატ მდინარისა.

## ႨႡ. თუალი ფრცხილი

თუალი ფრცხილი წითელ და მომრუმედ-განრეულად არნ ფერი მისი. და განმხიარულებულნი განშუენდიან მით სძალნი შარავანდედთანი. და ჰელ-მწიფეთა და მდიდართა იქმნიან სასუმელი თუალისა მისგან ფრცხილისა.

---

[1] -მდჱ. [2] გარჱმო. [3] ესრჱ. [4] მომრუმჱ.

არიან სხუანიცა თუალნი ფრცხილნი მსგავს ამისა[1], რომელთაჲ არს ფერი მათი მსგავს გოლსა თაფლისასა. და რომელთამე თქუან, ვითარმედ წყალთა შინა დაყინებითა შეიქმნის თუალი ესე. და ფრცხილ ქვასა სახელ-ედვა, ვითარ იტყჳან გამომეტყუელნი, ვითარმედ ფრცხილი კაცისაჲ მსგავს არს მარმარინოჲსა და სისხლითა მით გამოუტევებნ ფერსა მწითურად. და რომელთამე პოვეს ქვაჲ მარმარინოჲ წმიდათა ადგილთა, ნაცილად ფრცხილ-თუალ სახელ-სდვეს მას სიწმიდისა და მგლინვარებისა მისთჳს მარმარინოჲსა.

ესე არიან ათორმეტნი იგი თუალნი, რომელნი დაწერილ არიან საშჯელისა მის ფიცარსა, რომელ ბრძანებულ იყო მკერდსა ზედა მღდელისა მის დადებად. მე ჩემითა ამით (69r) უძლურებითა, რომელი ვპოვე[2] ბუნებითისათა მათგან გამოთქუმული, გამორჩევანი და ძალნი, რომელ მათ შინა არიან და ადგილნიცა, ვინაჲ გამოვლენ ანუ ვითარ ვინ შემძლებელ არიან პოვნად, შემსგავსებულად ძალისა ჩუენისა შრომაჲ შევიმთხჳე გონებასა, ბრძანებისა შენისა გამო კადნიერებით თითოვეულად სახელები თუალთაჲ ამათ განვაწესე[3] და დავწერე[4].

ვიწყო აწ გამოთქუმად, შემსგავსებულად ძალისა ჩემისა, თითოვეულად ძალი და სახჱ თუალთაჲ მათ, ვითარმედ რომელსა თუალსა რომლისა ნათესავისა სახელი დაიწერა, ანუ რომლისა სახესა ნათესავისა მის და ტომისა გჳჩუენებს, ანუ რაჲ გონება და განმარტება არს მათ შინა.

## Ⴀ. ᲗᲣᲐᲚᲘ ᲡᲐᲠᲓᲘᲝᲜᲘ

თუალი სარდიონი — პირველი ოთხ-კედელსა და სიტყუერსა და საშჯელისასა მას ფიცარსა[1*]. მას ზედა დაიწერა სახელი რუბენისი, პირმშოჲსა მის ძისა იაკობისი. და ესე არს გონებაჲ და განმარტებაჲ თუალისაჲ მის, რამეთუ თუალი სარდიონი იპოვების ბაბილოვნს და ბაბილოვნი გამოითარგმანების განყოფა და განბნევა. ნანდჳლვე მართლად და ჭეშმარიტად დაიწერა სახელი რუბენისი ზედა თუალსა მას სარდიონსა, რომელი იპოვების ბაბილოვნს, რამეთუ ვითარცა ბაბილოვნს გოდლის საქმესა მას შეემთხჳა ნათესავსა მას პირველსა განბნევაჲ და განყოფაჲ[2*], ეგრეცა რუბენს შეცოდებათა მისთათჳს შეემთხჳა განბნევაჲ და განყოფაჲ გონებათა მისთაჲ შეცთომითა მით გულისთქუმისაჲთა და დაიწყევა იაკობისგან მამისა თჳსისა. არს მერმე[5] განმართლებაცა (69v) დიდ თუალსა მას შინა სარდიონსა, რამეთუ ნალესავითა მისითა კურნება იქმნის წყლულებათა, ვითარცა რუბენ წყლულებასა მას შეცოდებათა თჳსთასა განაცოცხლებდა, რამეთუ იოსების მიმართ, ძმისა თჳსისა, კეთილ იქმნა და განარინა იგი ძმათა მათგან მოკლვისა. და მოწევნულ მოსე[6] კურთხევათა მათ შინა ძეთა ისრაჱლისათა ეტყოდა ესრჱთ: „ცხოვნდინ რუბენ და ნუ მოკუდებინ"[3*]. რამეთუ მამათმთავარმან იაკობ დაწყევა რუბენი და თქუა: „შეაგინე სარეცელი ჩემი; ვითარცა წყალი ნუმცა ასდუღნები"[4*]. ხოლო რომელი-იგი თქუა, „ნუმცა აღდუღნები", ებრაელებრ იტყჳს „ნუმცა აღსდუღნები, ნუმცა აღორძნდები". ხოლო მოსე[6] კურთხევათა მათ შინა რუბენის ზედა თქუა, ვითარ ღმრთისაგან მოეღო ჴელმწიფებაჲ იგი, ვითარცა მღდელთმოძღუარმან და წინაჲსწარმეტყუელმან და სულითა უწყებულმან

[1] ამისსა. [2] ვპოვჱ. [3] განვაწესჱ. [4] დავწერჱ, [5] მერმჱ. [6] მოსჱ.
[1*] შდრ. გამ. 28, 16—17. [2*] შდრ. შეს. 11,1—9. [3*] II შჯ. 33,6. [4*] შეს. 49, 4.

იგი, რომელ ქმნა იოსებისთჳს ქველის-საქმჱ იგი, ეუწყა შეცოდებაჲ იგიცა რუბენისა და შემდგომად შეცოდებისა მის, — სამართალიცა იგი მისი, მიუტევა შეცოდებაჲ იგი რუბენისი, ვითარცა მღდელთმოძღუარმან. მოწამებს და თქუა: „ცხოვნდინ რუბენ და ნუ მოკუდებინ". ესე არიან სახენი და განმარტებანი გონებისანი თუალისა[1] მის სარდიონისა[1a] და დაწერისათჳს მას ზედა სახელი რუბენისი. კმა-იყავნ ჩუენდა თქუმად: ვიდრე აქა ოდენ მოვიდეთ, გამოვთქუათ გონებაჲ მეორისაჲცა.

## Ⴂ. ႧႭჃႠႪႨ ႲႡႠႦႨႭႬႨ

ამისა შემდგომად არს ტბაზიონი, რომელ არს მეორჱ თუალი, რომელსა ზედა დაწერილ არს სახელი სჳმეონისი[2]. (70r) არს თუალი ესე, ვითარცა ზემოთა ვთქუ, ტბაზიონი, თუალი არს ტბაზეს ქალაქისა. და არს ქალაქი იგი პონტოჲსა. და არს თუალი იგი ტბაზიონი შუენიერ და საკჳრველ ხილვითა და გარდამოსრულებისა მისგან ბრწყინვალებაჲ ნავთ-ცხლის სახედ. და არს მოწითანჱ თუალი იგი, რომელ პოვეს ქვისმთლელთა და მიჰყიდეს ალაბასტრელთა ვაჭართა. მიიღეს თებაის ქალაქად და ეზეკჱსა სასყიდლით მიიღეს უფროჲს ფასისა მის, რომელ მისცეს. თებაელთა მათ მიიღეს თუალი იგი ტბაზიონი და მიუძღუნეს მეფესა მას, რომელ მათ ზედა იყო თებაისს ქალაქისა. და მეფემან მან მიიღო თუალი იგი ტბაზიონი და განადგა გჳრგჳნსა მას თჳსსა საშუვალ შუბლსა ოდენ. და არს განმარტებაჲ თუალისაჲ მის ესრე[3], რამეთუ იუდა ისკარიოტელმან, რომელი-იგი ექმნა მიმცემელ, ესვიდა თუალსა მას პატიოსანსა და ბრავალ-ფასსა უფლისა თჳსისა რაჲ იყო ცხორებისა ზიარ და ... გულის-თქუმითა მით ვეცხლის-მოყუარებისაჲთა და ანგაჰრებითა ვერ იგი გამოძიებად. არამედ უკეთურებითა მით და ანგაჰრებითა უგუნურ და გამოუცდელ იქმნა, ვითარცა ქვისმთლელნი იგი. და არა გულისხმა-ყო ცნობაჲ თუალისა მის პატიოსნისაჲ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი, არამედ მისცა ფასად მწიგნობართა მათ და ფარისეველთა, რომელ იყვნეს ნათესავისა მისგან სჳმეონისა და რომლისაჲ-იგი ვერ შესაძლებელ იყო სასყიდელი ძისა მის ღმრთისაჲ განსყიდად[1*]. მიაწია მიმცემელმან იუდა მღდელთმოძღუართა მათ და მოიღებდა მცირედსა რასმე სასყიდელსა, რომელ არს ესევითარი იგი, მისცა ოცდაათი ვეცხლად[2*] (70v). ხოლო მწიგნობართა მათ და ფარისეველთა და მღდელთ-მოძღუართა მათ დიდად მოშურნებითა მით და ამპარტავანებითა და შესლვითა თუალი იგი პატიოსანი და უფალი ყოველთა დაბადებულთაჲ მისცეს ჴელთა ერისკაცთასა, ჴელთა პონტიელისა პილატესთა[3*], ვითარცა-იგი თებაელთა მათ. და მათ ჯუარს-აცუეს უფალი იგი ცხორებისაჲ. ესე არს, რომელი ძლუნად შეწირეს[4] ეკლესიასა და თებაელთა მათ შარავანდედსა მას. და მიიღო მეფემან მან თუალი იგი ტბაზიონი და განადგა გჳრგჳნსა მას საშუვალ ოდენ შუბლსა, ეგრეცა ეკლესიამან, ცოლმან დიდისა[5] მის მეფისა ძისა ღმრთისამან მიიღო იგი, რომელ შეურაცხ-იქმნა მაშენებელთაგან[4*], ვითარცა

---

[1] თუალისაჲ. [1a] სარდიონისაჲ. [2] სჳმეონისა. [3] ესრჱ· [4] შეწირჱს. [5] დიდისა.
[1*] შდრ. მთ. 26,14. [2*] შდრ. მთ. 26,15. [3*] შდრ. მთ. 27,2. [4*] ფს. 117, 22.

მეუფჱ დაიდგამს თავსა თჳსსა გჳრგჳნსა და შარავანდითა და სიქადულით აღიბეჭდვაჲ ნიშითა მით ცხორებისაჲთა საშუალ შორის შუბლსა თჳსსა. რამეთუ ქრისტჱ[1] არს თავი, და ეკლესიაჲ — ასონი მისა და სძალ სიძისა მის დიდისა, რომელი იქადაგის ყოველსა ჟამსა ნიშითა მით ჯუარისაჲთა, და აღუღებიეს და აქუს დიდითა სიხარულითა, გამოხატვით აღიბეჭდვის შორის შუბლსა თჳსსა, ვითარცა თუალი იგი ტბაზიონი მიიღო და განადგა გჳრგჳნსა მას საშუვალ შუბლსა ოდენ შარავანდედმან.

და ვითარ-იგი ვთქუთ, ვითარმედ რაჟამს აღიღის მკურნალმან და წყლითა უსუამნ თუალსა მას საქმარსა თჳსსა ზედა და არა მსგავსად სიმეწამულისა მის თჳსისა გამოსცის ფერი ნალესავისა მის თჳსისა, რომლითა განაცოცხლნიან სნეულებანი, არამედ არნ სპეტაკ, ვითარცა სძჱ, ნალესავი მისი და რაოდენი ვის უნებნ, ჭურჭერნი აღავსნის ნალესავითა თუალისა მისგან ტბაზიონისა (71r) და ქმნის მრავალი სნეულებათა კურნებაჲ და თუალთა სალმობიერთა. და გარემო საზომი მისი რაოდენცა არნ, იგივე სწორი აქუნ. და ვითარ აღიწონის, არა დამცირებულ იპოვის, არამედ ეგრევე ჰგიენ, ვითარცა-იგი არნ და მრავალნი ჭურჭერნი ნალესავითა მისითა აღავ[ს]ნიან, რომლითა სალმობანი მრავალნი განიკურნნიან. მასვე სახესა ვხედავთ აწცა სისხლთა მათგან ქრისტჱსთა. და იქმნების კურნება სულთა და ჴორცთა ყოველთა, რომელთა მიიღიან იგი, რამეთუ რომელი ჴორცთა მათგან ქრისტესთა სისხლი არს, ჩუენ რომელ-ესე ვიკურნებით მისგან, არა თუ მეწამულის ფერად სისხლ ვიქმნებით, არამედ სიწმიდედ და სისპეტაკედ ჴორცნი და სულნი ჩუენნი გარდააქცინის, რაჟამს განწმიდის ჩუენგან წიდაჲ ცოდვისაჲ და ვიქმნნით ჩუენ ვითარცა თოვლი და მატყლი. ვითარცა იტყჳს, ვითარმედ: „ვინ არიან ესენი, რომელნი გამოვლენ უდაბნოჲთ, რომელნი სპეტაკ არიან, ვითარცა თოვლი და ვითარცა სამწყსოჲ განბანილი“1*. და ვითარცა თუალი ტბაზიონი, რომელი გამოსცემნ გამოდინებასა თჳსსა და იგი ჰგიენ თჳსსავე მას ბუნებასა, ეგრეცა უფალმან ჩუენმან არა თუ ჴორციელად გამოჩინებითა მით დამცირდა რაჲმე და არცა და-რაჲ-აკლდა, არამედ გამოცდილ ყოვლითავე, სავსე[2] ყოვლადვე ბუნებითა ამით ჩუენითა განვლო ყოველსავე ურვასა, გარნა ცოდვასა არა და განწმიდა და განაცოცხლა ყოვლადვე კაცებაჲ ესე. და ჩუენ ყოველნი მისგან მოვიღებთ სულსა წმიდასა და ძლიერებასა და სიბრძნესა და მეცნიერებასა. ყოველნივე, რომელთა გურწამს იგი, მოვიღებთ ნიშთა დიდ-დიდთა მისგან და მას არაჲ დააკლდების, ვითარცა იტყჳს საღმრთოჲ იგი სიტყუაჲ პირითა (71v) იოვანე მახარებელისაჲთა, ვითარმედ: „ჩუენ ყოველთა სავსებისაგან მისისა მოვიღეთ“2*.

ესე არს თუალი პატიოსანი და ლოდი საკიდური შჳდთუალიერი3*, რომელი ყოველთავე აღავსებს განათლებითა მეცნიერებისა თჳსისაჲთა და თავადი არარაჲთ დაკლებულ ნათლითა მით მბრწყინვალებისა თჳსისაჲთა, არამედ დგას და ჰგიეს არსებასა მას თჳსსა. ვითარცა ერთისა სანთლისა ნათელი ათასთა და ბევრთა და უმეტჱსთა სანთელთა აღანთებს და ნათლისა მიფენითა მათ ზედა და ყოველთა განათლებითა თჳთ თჳსისა მის სინათლისაგან არა დამცირდების, არცა და-რაჲ-აკლდების, ეგრეცა ქრისტემან

---

[1] ქ~ჱ [2] სავსჱ.

1* შდრ. ეს. 1,18. 2* ი. 1, 16. 3* შდრ. ზაქ. 3, 9.

თჳსისა მის სავსებისაგან განანათლნა, რომლითა სავსებაჲ იგი არავისგან
დამცირდების და არცა და-რაჲ-აკლდების, არამედ ჰგიეს თჳსსავე მას სავსე-
ბასა და სხუათა აღავსებს და განანათლებს.

## ჲ. თუალი ზმური

მესამჱ თუალი — ზმური, რომელსა-იგი წერილი იყო სახელი ლევისი. რა-
მეთუ ნათესავსა ლევისსა აქუნდა მღდელობაჲ იგი, რომელსაცა[1]-იგი ლევი-
ტელ ერქუმოდა, რომელნი-იგი იყვნეს მერარჱსგან და კაათჱსგან და გეთსო-
ნჱსგან. საკჳრველი ესე ნათესავი დაწერილ იყო ზმურსა მას თუალსა, რამეთუ
არს ზმური თუალი მწუანჱ, მბრწყინვალჱ. მრავალთა ნათესავისა მისგანთა
აქუნდა მღდელობაჲ იგი, დიდითა შრომითა და სიმჴნითა უძლურ და უსუსურ,
განთეთრებულ, მწუანის-ფერ გბნწონილ, რომელთა შრომის-მოყუარებითა
მით განათლებულ ბრწყინვიდა სული მაღლთა მათ ღმრთეებისათაჲ. რამეთუ
იოვანეცა იყო ნათესავისა მისგან ლევისი, მოთმინჱ შრომითა მსგავსად ნათე-
სავისა მის სიმჴნისა და წმიდითა მით ქალწულებითა თჳსითა (72r) თჳსთა მათ
გულის-თქუმათა განიშორებდა. სიმჴლითა მწუანისფერ-ყო ფერი მისი მრავ-
ლითა სიმჴნითა შრომისა მისისაჲთა, რამეთუ სხუა და სხუა ფერ იყო თუალთა
მათ ზმურთაჲ: რომელ-იგი მზის აღმოსავალით კერძო იპოვებიან, დიდ მრუ-
მე[2] არს სიმწუანჱ იგი მათი, და რომელ-იგი დასავალით იპოვებიან მისსა, უფ-
როჲსღა მომრუმე[3]. და რომელი-იგი ფისონ მდინარისაგან გამოვალს, იგი
ნათლითა მით აღრეულად უჩუენებნ სიმწუანესა თჳსსა. ვითარცა ჭეშმარიტი
ზმური, ეგრეცა მღდელთმოძღურებაჲ იგი თითოვეულად მიხედვითა მით პირსა
მათსა უჩუენებდეს საქმეთა და შრომათა სიმჴნისა მათისათა. და წესიერები-
თა აქუნდა სიტყუაჲ მოძღურებისაჲ სწავლითა ერისა მის მიმართ. და თუ
დაშავებულ ფერითა მით ჩანედ, მოასწავებედ ფერსა ცოდვათა თჳსთასა და
უკეთურებითა მოძღურებისასა. და თუ სპეტაკის ფერად ჩანედ, მოასწა-
ვებედ კეთილთა საქმეთა და უმჯობჱსსა და წრფელსა მოძღურებასა. რამეთუ
იტყჳს ესრე წინაჲსწარმეტყუელი: „ნუგეშინის-სცემდით, ნუგეშინის-სცემდით
ერსა ჩემსა, მღდელნი ეტყოდეთ გულსა იერუსალჱმისასა“[1*]. და მერმე[4]
იტყჳს: „აჴედ მაღალსა მახარებელი ეგე სიონისაჲ და აღიმაღლე ჴმაჲ შენი“[2*]
და უთხარ ერსა ჩემსა ცოდვაჲ მათი“. და სხუაჲ იგი შემდგომითი შემდგომად
არა სხჳთ რაჲ ვინ შემძლებელ არს და არცა თჳსითა ძალითა უწყებად ესევი-
თარისა მოძღურებისა, არა თუ ვისმე ენებოს თუალი იგი პატიოსანი, რომელ
არს ესე თავადი უფალი ცხორებისაჲ და მბრწყინვალებითა, ვითარცა სარკისა
ნათლითა, განათლებულ პირი თჳსი, და მეცნიერებითა (72v) — გონებაჲ თჳსი,
ჭეშმარიტებითა და წრფელითა სარწმუნოვებითა. და ვითარცა იოვანე პირის-
პირ ხილვითა იტყჳს: ესე არს კრავი ღმრთისაჲ, რომელმან აჴოცნეს ცოდვა-
ნი სოფლისანი, ესე არს ნანდჳლვე თუალი პატიოსანი, რომელ არს შარა-
ვანდ და გჳრგჳნ საუფლო სძლისა მის თჳსისა ეკლესიისა. ესე თუალი არს
ზმური, რომელი ზედა ბეჭთა მათ მღდელთმოძღურისათა განდგმულ იყო. და

---

[1] რლ՜ცა-. [2] მრუმჱ. [3] მომრუმჱ. [4] მერმჱ.

[1*] ეს. 40, 1-2. [2*] ეს. 40,9.

ზედა ზმურსა მას თუალსა დაიწერნეს თუალნი იგი ათორმეტთა მათ ნათესავთა ისრაჱლისათანი[1]. რამეთუ ნანდჳლვე მღდელთმოძღუართა მიერ საცნაურ არს თუალი იგი პატიოსანი ქრისტე[2] და მღდელთა აღუღებიეს და აქუს იგი და მიმოდადებითა ყოველთა მიერ ღმრთეებისა მეცნიერებასა. და ამას თუალსა პატიოსანსა ყოველნი ნათესავნი დაიწერებიან და განმართლდებიან წმიდითა მით განათლებითა და შევლენ წმიდასა ეკლესიასა და განუფენენ და მისცემენ თითოეულად მადლსა, რომელსა მიმადლებულ არს წმიდისა ქალწულებისა მარხვაჲ. რომელიმე არნ მღჳძარე[3] და მხიარულ, და რომელიმე — მოთმინე[4] სიმჴნითა, და რომელნიმე — განძლიერებულ და გულისხმის-მყოფელ და რომელნიმე — წმიდითა საქალობითა. ამას ყოველსა დასწერს მღდელობაჲ იგი ზედა წმიდასა მას თუალსა პატიოსანსა, რომელ არს განახლებაჲ ზეგარდამო შობითა მით ბანისაჲთა და წმიდითა მით განათლებითა წარადგინებს სასოებასა კეთილსა ზიარებითა დიდსა მას ზრახვასა ღმრთისასა და ჴორცითა და სისხლითა მით ქრისტჱსითა თანა-მყოფ და შვილ ღმრთის და თანა-მკჳდრ ქრისტჱსა, რომელსა მას იყავნ (73r) მიწევნაჲ და მხიარულ-ყოფაჲ სასუფეველსა მას ძისა ღმრთისასა.

## Ⴃ. ႧႳႠႪႨ ႨႠႩႨႬႧႡ

მეოთხჱ თუალი — იაკინთჱ. და მეორესა განწესებულსა პირველი არს ესე, რომელსა[5] ზედა წერილ არს ესრე[6] სახელი იუდაჲსი. ნანდჳლვე განწესებასა სახისასა მას განცხადებულად გჳჩუენებს მეოთხებასა და მთავრობასა. და ყოვლითა მეცნიერებითა განდგმით განაგებს ოთხკედელსა მას და სიტყუერსა ფიცარსა. და გამოლესვით განადგა იგი შემდგომად განწესებისა მის, რამეთუ მთავარ იყო იუდა ერსა მას ზედა. რაჟამს ოთხად ნაწილად ერსა მას განჰყოფდეს, იყო იუდა ერისთავ და დაბანაკებულ იყო მზის აღმოსავალით კერძო, ხოლო შემდგომებით მეოთხე[7] იყო ძმათა თჳსთა და მთავარ და წარმართებულ მეფობითა და წინამძღურებითა თჳსითა. და ფერი თუალისაჲ მის ბრწყინავნ, ვითარცა ნაკუერცხალი, რამეთუ ნათესავისა მისგან გამობრწყინდა იგი, რომელსა ესაია სულითა წმიდითა გჳჩუენებს და იტყჳს ესრჱთ: „გარდავაქცინე ნაკუერცხალად ქვანი შენნი და საფუძველ[ნ]ი შენ[ნ]ი თუალისაგან საფიროვნისა აღვჰმართნე“[1*] — რომელი მოგუასწავებს ორსა სახესა მეფობისასა, რომელი უფალმან ჴორცი[ე]ლად გამოჩინებითა მით გჳჩუენა ორთა თუალთა[7a] ფერისა მიმსგავსებითა. რამეთუ საფირონი თუალი ფერსა ძოწეულისასა ამსგავსებს. განცხადებულ არს, რამეთუ საძირკუელ და დასაბამ და დამტკიცება, ყოველთა საფუძველ ქრისტე[8] არს და მერმე[9] სარწმუნოვება შეურყეველ და გარდაუქცეველ. რამეთუ თუალი იაკინთჱ — ყოვლადვე სისხლის ფერ და ნაკუერცხლის ფერ. სისხლის ფერ ამით, რამეთუ (73v) სისხლითა მით მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისაჲთა იჴსნნეს ყოველნი ნათესავნი, და ცეცხლის და ნაკუერცხლის ფერ ამით, რამეთუ უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან განსაჯნეს ცხოველნი და მკუდარნი დიდებულებით მოსლვასა მას თჳსსა. და არს მერმეცა დიდისა და საშინელისა ზრახვისა

---

[1] ისჱლისათაჲ. [2] ქ~ჱ. [3] მღვიძარჱ. [4] მოთმინჱ. [5] რ~ლთა. [6] ესრჱ. [7] მეოთხჱ. [7a] თუალთაჲ. [8] ქ~ჱ. [9] მერმჱ.

[1*] შდრ. ეს. 54, 11.

სახელი, რომელ არს ცეცხლის და ნაკუერცხლის ფერ, რომელ სერაბინსა მან მოეღო საშინელისა შისგან საკურთხეველისა, სადა-იგი უფალი იყო და სერაბინნი ექუს-ექუს-ფრთენი დიდითა[1*] და საშინელითა შიშ-კრძალულებითა და მსახურებითა დგეს წინაშე: „აქუნდა სერაბინსა მას მარწუხითა ნაკუერცხალი“[2*], რომელ არს ზრახვაჲ იგი საშინელისა შისგან საკურთხეველისა[1] და შეახო პირსა მას წინაჲსწარმეტყუელისასა. მოგუასწავებდა ჩუენ ყოველთა დიდსა და საშინელსა ზრახვასა საჴსრად-მოღებითა თავთა ჩუენთათჳს. ესე არს სიწმიდჱ ბაგეთა წინაჲსწარმეტყუელისათა[ჲ], რამეთუ ზრახვაჲ იგი დიდი და საშინელი ესე თავადი არს ჴორცი და სისხლი საუფლოჲ, განიყოფების და მოვუემადლებინ ჩუენ ყოველთა სარწმუნოვებითა და საქმითა მართლად მოქმედთა და ჭეშმარიტთა მორწმუნეთა საჴმარ და სიწმიდე შეცემის და მიმადლების. ხოლო ბილწთა და შეგინებულთა, რომელნი საქმითა უკეთურითა მიეახლნიან, რომელ არიან ურწმუნონი, რისხვად და საშჯელად მიიღებენ ზრახვასა მას სამეუფოსა თავთა თჳსთა, რამეთუ წარწყმედ იქმნნეს და ულირსებით მიიღეს ჴორცი და სისხლი საუფლოჲ, ვითარცა იტყჳს პავლე[2] მოციქული: „რომელნი ჭამდეს და სუმიდეს ჴორცსა და სისხლსა უფლისასა ულირსებით, დასაშჯელად თავისა თჳსისა (74r) ჭამს და სუამს“[3*].

ამას ყოველსა მოგუასწავებს თუალი იგი იაკინთჱ: ჴსნასა და რისხვასა, ჴსნასა და სიწმიდესა, ღირსთა რისხვასა და ტანჯვასა ულირსთა და შეურაცხისმყოფელთა. ესე არს თუალი პატიოსანი, რომელ არს იაკინთჱ, რომელსა ზედა დაიწერა სახელი იუდაჲსი, რომლისა ნათესავისაგან უფალი გამოკვბრწყინდა და დაისხნეს საფუძველნი სიონისანი, დასაბამ და საძირკუელ და „თავ კიდეთა — ლოდი იგი, რომელ შეურაცხ-ყვეს მაშენებელთა“[4*], რომელ არიან მღდელთმოძღუარნი იგი, რომელნი შჯულსა მას შინა წურთილ და სწავლულ იყვნეს. უფალი იგი შჯულისაჲ შეურაცხ-ყვეს და განიშორეს[3]. რომელ იყვნეს ბოროტის-მოქმედნი, შეურაცხ-იქმნეს მღდელობისა მისგან და განეშორნეს. ხოლო უფალმან ცხორებისამან, რომელ არს თუალი პატიოსანი, ესე იქმნა თავ კიდეთა, რომელ არს თავადი დასაბამ და აღსასრულ. და ორთავე მათ აქუს დამტკიცებაჲ, რომელ არს ესე ძუელთაჲ მათ და ახალთაჲ, ვითარცა იტყჳს გამოცხადებასა მას თჳსსა იოვანე[4], ვითარმედ: „მე ვარ დასაბამი და მე ვარ აღსასრული[5*]“. და დამდაბლებისა მისისათჳს გარდამოჴდა ზეცით ქუეყანად და აღსასრულსა, რამეთუ აღჴდა ზესკნელს ცათა და დაჯდა მარჯუულ ღმრთისა მაღალთა შინა. და არს ნანდჳლვე დასაბამ და დამტკიცება, რამეთუ ვერვინ შემძლებელ არს აღშენებად და დაჴსნად თჳნიერ მის საძირკუველისა, ვითარცა-იგი იტყჳს პავლე[2] მოციქული: „საფუძველი სხუაჲ ვერვის ჴელ-ეწიფების დადებად, …რამეთ ესე თავადი, რომელ არს იესუ[6*] ქრისტე[5]“ და თავ კიდეთა არს, რომელსა აქუს ორკერძოჲვე, რომელ არიან მორწმუნენი წინადაცუეთილებისაგანნი და წინადაუცუეთელებისაგანნი[6]. (74) და მოვიდეს ერთსა ერთობასა ცხორებისასა და იქმნნეს ყოველნივე ტაძარ ღმრთის. ესე არს თუალი პატიოსანი იაკინთჱ. ესე იპოვა მდინარესა მას ფისონს, რამეთუ ფისონ ითარგმანების „პირ ცეცხლის“. ნანდჳლვე უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან მოჰფინა ცეცხლი სიტყოვებისაჲ სოფელსა და ატყინებულნი შეწუნა

[1] საკურთხეველისაჲ. [2] პავლჱ. [3] განიშორჱს. [4] იოვანჱ. [5] ქ~ჱ. [6] წინადაუცუეთელებისაგანნი.
[1*] ეს. 6, 2. [2*] ეს. 6,6. [3*] I კორ. 11,27. [4*] ფს. 118,22. [5*] აპკ. 1,8. [6*] I კორ. 3, 11.

ცოდვანი ყოველთანი და განწმიდნა ყოველნი წმიდანი თჳსნი, რამეთუ უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან მიავლინა სული მოწაფეთა მათ თჳსთა მიმართ და ჰრქუა: „მიიღეთ სული წმიდაჲ"[1*]. ამას იტყოდა ნაუმცა[1] წინაჲსწარმეტყუელი: „გამოჴდა ფისონი და მიჰბერა პირსა შენსა"[2*], რამეთუ აღმოჴდა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[2] მკუდრეთით, ესე აღავსო და გამოსახა. და არს ხილვაჲ თუალისაჲ მის საკჳრველისაჲ და პატიოსნისაჲ და ნათლისა გამომცემელი და ნაკუერცხალ მბრწყინვალე[3] სისხლის ფერ და მბრწყინვალებათა გამოუტევებს, ვითარცა ლამპართა აღნთებულთა, რომლისა ვერვინ შემძლებელ არს ნათელთა მბრწყინვალებისა მისისათა მისგან განშორებად და დაფარვად. ნანდჳლვე ესრეთ განათლებულ და დიდებულ არიან ყოველნი წმიდანი, რომელნი ღირს-იქმნნეს სულისა წმიდისა მიღებად ქრისტესგან. და აწ რომელთა ჰრწამს ჭეშმარიტებით უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[2], განათლებულნი იდიდებიან მისგან სულნი ყოველთანი. და სიმდაბლითა თჳსითა განცხადებულად მიფენილ არს სახე ანგელოზთ-ხატად სლვისაჲ და ზრახვათა თჳსთაჲ, ვითარცა აერონვან იქმნა პირი მშჳდისა მის მოსესი და, ვითარცა მზისთუალისაგან, გამოჰკრთებოდეს მისგან მბრწყინვალებანი, რომელსა დიდებითა მით განათლებისაჲთა ვერვინ მიხედვიდ პირსა მას მოსესსა[3*]. ესრევე მერმეცა წმიდაჲ იგი სული ელიაჲსი დაადგრა ელისეს ზედა „და იხილეს იგი ძეთა მათ წინაჲსწარმეტყუელ(75r)თამან" დალათუ არავის აუწყებდა, ყოველნი [illegible] და იტყოდეს: „აჰა ესერა სული ელიაჲსი ელისეს ზედა განსუენებულ"[4*]. არამედ ნანდჳლვე უმეტეს მბრწყინვალებისა განათლებული ჩნდა პირი იგი სტეფანესი და ანგელოზისა მსგავს განათლებულ ხილვითა მით უმეტეს ჩნდა დადგრომილ მის ზედა სული მადლისაჲ. დალათუ ქვითა განტჳნვაჲ ეგულებოდა მისი ულმრთოთა მათ მღდელთმოძღუართა ჰურიათა, არა შეშინდა, არამედ აღვსებულ სულითა მით მადლისაჲთა და განძლიერებულ წინაშე ყოველთასა იტყოდა ცათა განხუმასა და ძისა მის ღმრთისა მარჯულ ღმრთისა ჯდომასა[5*]. და ესრეთ აღსაარებითა წამებისაჲთა და დიდითა სიხარულითა დაგჳრგჳნებული იმარტჳრა. ესრეთ იყვნეს ყოველნი წმიდანი, დალათუ თავთა თჳსთა დაიმდაბლებდეს და ჰრცხეულნი და ურვეულნი სოფელსა ამას ცხოვნდებოდეს, განცხადებულად გამობრწყინდებოდა მათგან ნათელი მადლთა მათ სულისა წმიდისათაჲ და ჩნდეს დიდებულნი წინაშე ღმრთისა და კაცთა.

და იპოვების თუალი იგი იაკინთე ადგილთა მათ, რომელთა ერქუმის სევერტიდე, რომელ არს მახლობელად ლჳბიელთა და მავროსიას, მიზაკნიას და ნუმიდიის, აფრიდიაჲთ კერძო. ღირდავე ამისა დიდსაგულისხმიერისა, რომელსა ემსგავსა ქვაჲ იგი იაკინთე, პოვნად ადგილთა მათ ლჳბიელთასა მახლობელად მზის აღმოსავალსა, ადგილთა მათ ეთიოპიაჲსათა, რომელი მივალს სამხრად მიმართ. ესე ეთიოპელნი არიან დამავებულნი, რომელნი მიეწიფნეს მადლთა მათ სულისა წმიდისათა და დიდითა გულისხმითა ზეცისაჲსა მის ზრახვისა იქმნნეს მიახლებულ, (75v) რამეთუ ნათელი ძლიერებისა მის ქრისტესი გამოუბრწყინდა მათ და ნისლი ძალისა მის ბნელისაჲ განაოტა და დაბნელებულნი იგი კაცობრივითა მით საქმითა უკეთურებისაჲთა განა-

---

1 ნაომცა. 2 ქ~ე. 3 მბრწყინვალე. 4 წწყ~ლთასა.

1* ი. 20. 22. 2* შდრ. ნაუმ. 2 ,2. 3* შდრ. გამ. 34,29. 4* IV მეფ. 2,15. 5* საქმ. 7,55-56.

ნათლ[ნ]ა*... ბნელისა მის ზრახვისაჲ. და გონებაჲ იგი განწმიდა და განაბრწყინა და ყო თჳსა მეგობარ. და გამოუცხადა ყოველთა ზრახვაჲ იგი ღმრთეებისა თჳსისაჲ მოსლვასა მას თჳსსა. და კაცთმოყუარებითა მით თჳსითა განაქარვა ნისლი იგი ზრახვისა მის მტერისაჲ. და დაჰნერგ[ნ]ა ზრახვასა შინა გონებანი ქრისტჱსმიერნი, რომელსა პავლე[1] იქადის და იტყჳს, ვითარმედ: „ჩუენ გონებაჲ ქრისტესი გუაქუს“[1*]. და ნუ გიკჳრნ იგი, რამეთუ ღამესა პოვნილ არს თუალი იგი იაკინთჱ, რამეთუ იტყჳს წიგნთა შინა ესრჱთ, ვითარმედ: „ბნელსა შინა ნათელი გამობრწყინდა“[2*]. გამოუბრწყინდა ნანდჳლვე გულთა ჩუენთა დაბნელებულთა ნათელი იგი ღმრთისმსახურებისაჲ და ბნელი დაშავებულთა[2] მათ საქმეთა უკეთურთაჲ ჩუენგან განაქარვა. და დაფარულითა ზრახვითა ვითარცა სახჱ თუალისა იაკინთისაჲ გამოეცხადებინ წმიდათა თჳსთა. რამეთუ პირველ რომელ იყვნეს შჯულსა მას და წინაჲსწარმეტყუელთა ვიდრე არღა განცხადებულ და მიმოფენილ იყვნეს მადლნი იგი სახარებისანი, მრავალნი მართალთაგანნი ეძიებდეს ქრისტესა მაცხოვარსა. და გამოეცხადებოდა მათ დაფარულითა ზრახვითა და თჳთ თავადთა მათ ცნობითა სხუათაცა მიმართ წინაჲსწარმეტყუელებდეს. რამეთუ იქმნებოდეს განცხადებულნი წინაჲსწარმეტყუელებანი ლოდისა მის და თუალისა პატიოსნისა ქრისტჱსთჳს, ვითარცა იტყჳს დავით, ვითარმედ: „საფუძველნი მისნი მთათა შინა წმიდათასა“[3*], რომელ არს ესე, რამეთუ ყოველთა წინაჲსწარმეტყუელთა (76r) მიმართ სიტყუაჲ მისი იყო და იგინი წამებდეს და ქადაგებდეს დამტკიცებასა მას საფუძველისასა, რომელი მეუფემან ზეცისამან მოვიდა, დაამტკიცა და მოეღო პატივი იგი სამეუფოჲ დადგმითა ერსა მას თჳსსა და ღირს-ჰყოფდა მრავალთა დიდსა მას პატივსა მღდელობისასა. და დაადგა გჳრგჳნი ეკლესიასა თჳსსა და ყო დედოფალ და დასუა იგი მარჯუენით თჳსა. და გამოსახა საშუ[ვა]ლ შუბლსა ჩუენსა ნიში იგი პატიოსანი და შეამკო. რამეთუ ნანდჳლვე ნიშითა მით, ჯუარითა ქრისტჱსითა და სიკუდილითა მისითა მოგუმადლა ცხორებაჲ და მოტევებაჲ ცოდვათაჲ და ღირს-გუყვნა ჩუენ დიდებასა მას და სამკჳდრებელსა სასუფეველისასა.

## ე. თუალი საფირონი

მეხუთჱ თუალი — საფირონი. ამას ზედა დაიწერა სახელი დანისი, რომელი იყო შემდგომად შობითა გამოწერილ სიტყჳერსა მას ფიცარსა მახლობლად იუდაჲსა. რამეთუ ნათესავისა მის დანისი მრავალნი იქმნებოდეს მსაჯულნი ისრაჱლისანი და შემდგომ იქმნებოდეს ძოწეულით მოსილთა მათ შარავანდედთა, რამეთუ ამის ნათესავისაგან იყო ელიაბი, რამეთუ განაგებდა კარავსა მას წამებისასა, რამეთუ იქმოდა ძოწეულსა მას და განაგებდა ყოველსა მას სამსახურებელსა კარვისა მის საწამებელისასა. და ჰხუედა წილი შკჳდრობისაჲ ნათესავსა მას დანისსა გამოსადინელთა მათ იორდანისათა. წყალნი იგი იორდანისანი მეუფემან მან ზეცისამან განწმიდნა და ქმნა სამკაული და შესამოსელი ეკლესიისაჲ და შეღებულ სისხლითა მით თჳსითა და

---

[1] პავლჱ. [2] დაშავებულთა.

[1*] I კორ. 2,16. [2*] მთ. 4,61. [3*] ფს. 87,1.

* აქ ტექსტს უნდა აკლდეს.

განწმედილ ღმრთეებითა თჳსითა და (76v) შექმნა ძოწეულად შესამოსელად და სამკაულად სამეუფოდ. და იქმნნეს ქრისტესა[1] შთაცუმულ ერნი ყოველნი წმიდასა მას კათოლიკე[2] ეკლესიასა და იქმნნეს შარავანდ გარდატევებულ საღმრთოჲთა მით პატივითა და აღიარეს მეცნიერებითა სარწმუნოვებაჲ იგი ჭეშმარიტებისაჲ. ესე ყოველი მოგუასწავა თუალმან საფირონმან. და სახელებითა მით ნათესავთაჲთა ზრახვით გჳჩუენებს ჴელმწიფებასა მას თჳსსა და სამსახურებელსა სამეუფოსა, რომელი კარვისა მის საწამებელი[სა] სამსახურებელსა განჰმზადებდა და განაგებდა. რამეთუ ნათესავისა ამისგან აღდგებოდეს მსაჯულნი, რომელთა საქმენი და აღრაცხანი მეფეთანი აქუნდეს ერსა მას ზედა. და გარდალესულსა მას თუალისა მის საფირონისასა იქცევის ფერი სხუად ფერად. მოგუასწავებს ზრახვით, ვითარმედ ნათესავისა მისგან ყოფად არიან რომელნიმე კეთილნი და რომელნიმე ბოროტნი, ვითარცა რომელნიმე გჳთხრობენ და წარმოიღებენ წამებასა წიგნთაგან, ვითარმედ ამის ნათესავისაგან აღდგეს ანტექრისტე[3], რომელ არს მჴდომ ქრისტესა. რამეთუ იტყჳს ესრე[4], ვითარმედ: „დან — ვითარცა გუელი დარანებული გზათა ზედა ცემად ტერფთა ჰუნეთასა და უკუნ-დგომად მჴედრისა მისისა“[1*]. და იტყჳან, ვითარმედ რომელმან ესრე[4] თქუა, წინაჲსწარმეტყუელი იყო და ხილულ-საშინელი იგი სახჱ იგავად თქუა და იტყჳს ესრე[4]: ჴსნასა უფლისასა სახესა ამას[5] მოგუასწავებს: უკუეთუმცა არა ღმერთი შეეწია ჟამსა მას, არამცა ვინ განერა ჴელთა მისთაგან. და მერმე[6] მოსე[7] იტყჳს მისთჳს კურთხევათა შინა თჳსთა: „ვლდომით იწყოს, ვითარცა ლომმან, ბასაანით“[2*]. და მერმე[6] გულისხმის-საყოფელ არს ყოველთა, ვითარმედ (77r) ვითარცა-იგი იოვანე[8] აღრაცხასა მას თჳსსა ათასეულთა მათ ათორმეტთა ნათესავთა ისრაჱლისათა, წმიდათა მათ წინაჲსწარმეტყუელთა, რომელ დგეს მახლობელად სძლისა მის სასუფეველსა ცათასა, ნათესავისა მისგან დანისი არა აღრაცხა. არა თუ იყვნეს ქალწულნი გინა თუ წმიდანი ნათესავსა მას ზე[9]? იყვნეს მრავალნი. ხოლო მე ესრე[4] მგონიეს, ვითარმედ მოგუასწავებს ზრახვით სახესა ამას, რამეთუ ნათესავისა მისგან გამოჩინებად არს მჴდომი იგი. განჴადა ნაწილისა მისგან დანი და ნაცვალად მისა მანასე[10] შეადგინა რიცხუსა. და ნუმცა რაჲ დაკჳრვებულ არს პატიოსნებაჲ ეგე შენი მათვე იგავთა წიგნთაჲსა თქუმად კეთილისა გინა ბოროტთა მიმართ, რამეთუ მათვე იგავთა და სახეთა ვხედავთ წიგნთა შინა მრავლად სახედ წარმოღებად. რამეთუ ქრისტე[11] ითქუმის ლომ, არამედ არა თუ[12] ხატებისათჳს, რომელ არს გონებასა ლომისასა და სისხლისა ჭამითა და პირუტყუ-მჴეცობისაჲთა მით, არამედ ითქუმის ლომ ქრისტე მეუფებისა მისთჳს და სიხარულისა ყოველთა მიმართ განყოფითა და მრავალთა თჳსსა მას საგრილსა ქუეშე[13] შეკრებითა. ითქუმის ლომ ეშმაკიცა[3*], არა თუ მეფობისათჳს გინა თუ სიხარულისა განყოფითა ყოველთა მიმართ, არამედ მტაცებლობისა მისისათჳს და ძჳრ-ძჳრად მძლავრებისა. ითქუმის მერმე[6] ქრისტე[11] ლეკუ ლომისა[4*], რამეთუ რაჟამს შვის ლომმან ლეკჳ იგი, სამ დღე[14] მკუდრად ძენ და მესამესა დღესა აღდგის, ვითარცა ქრისტემან სამ დღე[14] დაყო გულსა ქუეყანისასა, დამუსრნა ბჭენი ჯოჯოხეთისანი და აღდგა მესამესა დღესა. ითქუმის ეშმაკიცა ლომ და ლეკუ ლომის მტაცებელისა (77v)

---

1 ქ~ა. 2 კათოლიკჱ. 3 ანტჱქ~ჱ. 4 ესრჱ. 5 სახელისა მას. 6 მერმჱ. 7 მოსჱ. 8 იოვანჱ. 9 ზჱ. 10 მანასჱ. 11 ქრისტჱ. 12 თჳ. 13 ქუეშჱ. 14 დღჱ.

1* შეს. 49,17. 2* II შჯ. 33,22. 3* შდრ. I პეტ. 5,8. 4* შდრ. შეს. 49, 9

და მჴეცობისა. და საცხოვრის სახისა მისისათჳს ითქუმის მერმე[1] ქრისტე[2] ცხოვრად. ითქუმიან მოწაფენიცა მისნი ცხოვრად ყუდროვებისა და სიმშჳდისათჳს და სიმჴნისა საქმეთა მათთათჳს, რომელნი ნაყოფის გამომღებელ იქმნნეს, ვითარცა ცხოვარნი. ითქუმიან ცოდვილნიცა ცხოვრად. იტყჳს წიგნსა შინა, ვითარმედ: „საცხოვარნი ჯოჯოხეთს მიეცნენ და სიკუდილი მწყსიდეს მათ“[1*]. გარდამოვიდა სული წმიდაჲ მსგავსად ტრედისა წარსადინელთა იორდანისათა[2*]. უბიწოვებისათჳს და ყუდროვებისა და უმანკოვებისათჳს ტრედისა ითქუმის ეფრემცა ტრედ უგუნურ[3*], რამეთუ პირუტყუ არს და უთმინო და ესახლეულის მავნებელთა თჳსთა. და ესრჱთ ყოველთა მიმართ ვჰპოვებთ მასვე იგავსა სადამე ბოროტთა და სადამე კეთილთა წარმოღებულ: ვისამე ბუნებაჲ მიმსგავსებულ და ვისამე[3] — სახჱ იგი. ესჱთ ღანის თანაცა ვხედავთ თუალსა მას საფირონსა, სადა კეთილი მიუწყებულ ნათესავსა მას და სადამე ბოროტი, რამეთუ ოქროჲცა, რომლისათჳს საკჳრველ არს ყოველთა მიმართ, რომელი ქუეყანისაგან გამოვალს მთასა მას, გამომცდელმან მან უჩუენა საფასჱ ყოველი გამოცდად. და შეტყუევბად ეგულებოდა უფლისა მის ყოვლისა დაბადებულისა და იტყჳს: „ყოველივე სუფევაჲ და დიდებაჲ ქუეყანისაჲ ჩემდა მოცემულ არს და მე შენ მიგცე“[4*] და სხუაჲ იგი შემდგომითი შემდგომად. ხოლო თუალი საფირონი თჳნიერ გარდაცვალებისა არს და სახჱ არს კეთილისა დაჴსნისაჲ, რომელ მრავალნი მსაჯულნი აღდგეს ნათესავისა მისგან დანისა (78r) და იჴსნეს ისრაჱლი. ვითარცა ნალესავი თუალისაჲ მის შერთულ არს სძესა, განკურნ[ნ]ის მსივანებანი და სიმღიერენი. ხოლო რომელნი საუკუნისა მისთჳს წინაჲსწარმეტყუელთაგან გამოარჩევენ სწავლასა და მეცნიერებასა და შეჰრევენ, ვითარცა სძესა, მადლთა მათ პავლჱს ქადაგებისათა და სახარებისა მის სასწაულებისა საქმეთა, და წმიდა და განკურნებულ გონებანი და სანატრელ-ყოფილ. წმიდითა გულითა ღმერთსა ჰხედვიდეს და იქმნნეს ღმრთის მხილველ. ისრაიტელნი მთასა მას ჰხედვიდეს ღმერთსა და ქუეშე[4] ფერჴთა მისთა — საფირონსა. რამეთუ საფუძველ სიონისა ესე არს წმიდაჲ ეკლესიაჲ, ყოფილ დედოფალ დადგმულ გჳრგჳნად და შემკულ სამკაულითა. რამეთუ წერილ ესრე[5] არს: „დავსხნე ქვანი შენნი, ვითარცა იაკინთისანი და საფუძველნი შენნი, ვითარცა საფირონისანი[7] აღვჰმართნე“[5*]. რამეთუ აქაცა ერთი ერთისა შემდგომ არიან იაკინთჱ და საფირონი, რამეთუ იუდა მეუფებისასა მას მოგუასწავებს, და დან — მსაჯულებისასა.

## Ⴅ. ႧႳႠႪႨ ႨႠႱႮႨႬႨ

მეექუსჱ თუალი არს იასპინი, რომელსა ზედა დაიწერა სახელი ნეფთალემისი, რომელ არს შემდგომ შობითა, რამეთუ ნეფთალემ სახელი ითარგმანების „ფართოვება“. რამეთუ მრავალ სახე[8] არს თუალისაჲ მის და არა თუ ერთსა ადგილსა იპოვების, არამედ მრავალთა ადგილთა, ვითარცა ზეშთა

---

[1] მერმჱ. [2] ქ~ჱ. [3] ვისამჱ. [4] ქუეშჱ. [5] ესრჱ. [6] იაკინთისაჲ. [7] საფირონისაჲ. [8] სახჱ.

[1*] ფს. 48,15. [2*] შდრ. ი. 1,32. [3*] ოს. 7,11. [4*] შდრ. მთ. 4,8—9; ლ 4,5—6. [5*] ეს. 54,11.

გიჩუენეთ, ვითარ ვთქუთ თუალთა მათთჳს. ხოლო ნეფთალემ არს, რომელმან დაიმკჳდროს სივრცოჲ ქუეყანისაჲ. და განუყო ყოველსა ისრაჱლსა სავსებაჲ, რამეთუ მოქმედ იყო და იქმოდა ნაყოფსა სავსებისასა ყოველთათჳს გამოსაზრდელად. და მოსე[1] იტყჳს ნეფთალემისთჳს: „ზღუაჲ და ჴმელი დაიმკჳდრო შენ"[1*] (78v). და მერმე[2] ესაია წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „ქუეყანაჲ ზაბილოვნისი და ქუეყანაჲ ნეფთალემისი — წიაღ ზღუასა"[2*]. ერი, რომელი დამკჳდრებულ იყო ბნელსა, იხილა ნათელი დიდი. და რომელნი სხდეს ბნელსა და აჩრდილთა სიკუდილისათა, ნათელი გამოუბრწყინდა მათ ზედა[3*] და რომელსა იტყჳს შემდგომითი შემდგომად[3]. რამეთუ ადგილსა ამას ორთავე ნათესავთასა აკურთხა უფალმან პური და ხუთითა მით ჴუეზითა ხუთ ათასი განზარდა და ნეშტითა მით ნამუსრევითა ალავსეს ათორმეტი გოდორი[4*] და მერმე შჳდითა მით ჴუეზითა ოთხათასი განაძღო და ნეშტითა მით ალავსეს შჳდი სფჳრიდი[5*]. ნანდჳლვე შორის ნათესავთა ამათ ზაბილოვნისთა და ნეფთალემისთა იტყოდა უფალი ნეტარებათა მათ. და დაჯდომილ მთასა მას განაგრძო მოძღურებაჲ იგი კურთხევითა და ზედა წყალთა ზღჳსათა ვიდოდა და კაფარნაომდ შესრულ სიდედრი იგი პეტრესი განკურნა[6*] და ზღუასა ზედა გენესარეთს ქმნნა საღმრთოჲთ კერძონი სასწაულნი და მათ ადგილთაგან და დაბნებთა გამოაჩინნა ნათელნი იგი სოფლისანი, რომელ არიან ესე წმიდანი მოციქულნი, რაჲთა გამოუჩნდენ მბრწყინვალებანი ყოველთა ცის კიდეთა.

თუალი იასპინი, რომელსა ზედა დაიწერა სახელი ნეფთალემისი, და მსგავს არს ხილვაჲ მისი ფერსა ზმურსა. და მერმე[2] მსგავს არს ფერი მისი ზღჳსა: ვითარცა ზღუამან, გამოუტევის სიმწუანჱ ფერისაჲ გამობრწყინებათა თჳსთაჲ. და მსგავს არს სიმწუანითა პილენძისა გესლსა, რამეთუ მახლობელად ზღუასა მას ტიბერიაჲსასა ჰხუედა სამკჳდრებელი ნეფთალემს[7*]. და არს მახლობელ ზაბილოვნისა და ვიდრე (79r) ზღუად დიდადმდე[4]. და იასპინი თუალი სხუა და სხუა არიან (sic) და სხუა-სახედ ფერი მისი, ვითარცა წინაჲსწარ ვთქუთ ყოველივე. და იპოვებიან რომელნიმე წყალტფილსა მას მახლობელად, და რომელნიმე იპოვებიან ამასჳს. ეგრეცა სასწაულნი ღმრთისანი, რამეთუ მოციქულნი იგი მრავალთა ადგილთაგან გამოერჩინეს: რომელნიმე ადგილთა მათგან ნეფთალემისთა, ქორაზინით და ბეთსაჲდაჲთ და კაფარნაომით და მაგდალაჲთ იქმნნეს სასწაულნი საღმრთოჲთ საკჳრველებათანი. და ყოველთა ადგილთაგან შეკრბებოდეს და მისდევდეს უფალსა და ღირს-იქმნებოდეს კურთხევისა და კურნებისა და ადიდებდეს ღმერთსა ისრაჱლისასა. და შემდგომად მრავალთა ჟამთა, რომელნიმე გარდაიქცეს უღმრთოვებად, ვითარცა სიმონ გრძნეულმან მოიღო ნათელი პეტრესგან[8*] და იქმნა ქადაგ სიცრუვისა და არა ჭეშმარიტებისა. და ნიკოლაოზ ერთი მათ შჳდთაგანი დიაკონთაჲ, რომელი-იგი სტეფანჱს თანა იყო, იქმნა მწვალებელ უკეთურების და შეაცთუნნა მრავალნი. და მერმე კერინთე[5] და სხუანი მრავალნი, რომელნი იქცევოდეს პეტრჱს თანა, შემდგომად გარდაიქცეს და იქმნნეს მოძღუარ უკეთურების და არა კეთილის. ვითარცა წინაჲსწარ ვთქუთ თუალისა მისთჳს, რეცა თუ გამოცხადება რაჲმე, ვითარცა სიზმართ ხილვისა,

---

[1] მოსჱ. [2] მერმჱ. [3] შემდგომდგომად. [4]-მდჱ. [5] კერინთჱ.

[1*] II სჯ. 33. 23. [2*] ეს. 9. 1; მთ. 4. 15—16; [3*] მთ. 4,15—16. [4*] მთ. 14, 19—20. [5*] მთ. 15, 36—38. [6*] მთ. 8,14. [7*] ისუ ნავე 39, 32. [8*]საქმე 8,13.

იქმნებინ. და იპოვების ესე ადგილთა მათ ფრჳგიაჲსათა, რეცა თუ ბუდესა რასმე კეცის მსგავსსა და არს მსგავსებაჲ და განმარტებაჲ სახისაჲ მის, რამეთუ განგრძობასა მოძღურებისასა რომელთამე აღიარიან სამეუფოჲთ კერძოჲ იგი მოძღურებაჲ უფლისაჲ და შევარდიან (79v) სხუას და სხუას მოძღურებასა სიცრუვისასა, რამეთუ განგრძობასა და სიღრმესა და სიმაღლესა ამის მოძღურებისასა შესცთიან რომელნიმე უდებებითა და რომელნიმე ბოროტის-საქმითა და რომელნიმე ამპარტავანებითა. წარიტაცნეს გონებანი მათნი უმეცრებითა და მრავალთა ადგილთა სხუას[ა] იტყოდეს და შთანსთქმიდეს უფროჲსღა; რომელ მახლობელ იყვნეს წარმართნი და უმეცნიერებისაგან, რომელნი სახესა მგელთა მტაცებელთასა ჩუეულ იყვნეს სისხლისა ჭამითურთ და მიმსგავსებულ ბოროტთა მჴეცთა ჩუეულებითა. ვითარცა თუალსა მას არს ხილვაჲ სისხლის ფერ შერეულ, ვითარცა სძესა, ეგრეცა ბოროტნი წარმარ[თ]ნი მხიარულ ქველის-საქმესა ღმრთისასა და არა უცნობდეს ღმერთი ჭეშმარიტი, არამედ მარადის სიბოროტესა თავთა თჳსთასა ცხოვნდებიან და მოკუდებიან. ხოლო წმიდანი ქადაგნი, ჭეშმარიტნი მოციქულნი, რომელნი ღირს-იქმნნეს მოღებად ძლიერებათა მათ ქრისტჱსთა, ვითარცა სძითა, ზრდიან სამოციქულოჲთა მით საღმრთოჲთა ყოველსა სოფელსა. სისხლითა ქრისტჱსითა აჴოცნეს ცოდვანი მორწმუნეთანი და სახარებითა მით, სიტყუათა უფლისაჲთა განდევნნეს მჴეცობისა სახენი მრავალთაგან ზრახვათა. ესე მოციქულნი იყვნეს გამორჩეულნი ნათესავისა მისგან ნეფთალემისა და ზაბილოვნისა, რომელ აღივსნეს სულითა მით ძლიერებისაჲთა. და იტყჳს: ამისგან, ღმრთისა ქრისტჱსგან მიიღეს ნიჭი დიდ-დიდი და უსასყიდლოდ მიმცენეს ყოველთა ცისკიდეთა, ეშმაკნი განდევნნეს და განჴრნნეს საკრებელნი ცოდვათანი. და ურწმუნოებაჲ განაშუენეს და ასწ(80r)ავეს ყოველთა წარმართთა სარწმუნოებაჲ ჭეშმარიტებისაჲ. და აღვსებულ ყოველნივე საქმითა კეთილოთა ადიდებდეს ღმერთსა მხოლოსა.

## ჱ. თუალი ლჳგჳრიონი

მეშჳდჱ თუალი ლჳგჳრიონი — განწესებულ და განდგმულ სიტყუერსა მას ფიცარსა. და არს ესე პირველი მესამესა[1] მას განწესებულსა, განწესებულ და განდგმულ შემდგომითი შემდგომად შობისა თჳსისა და არს ზედა დაწერილ თუალსა მას სახელი გაადისი. და ჰხუედა წილი გაადს მკჳდრობისაჲ მახლობელად რუბენისა, წიაღ იორდანესა მდინარესა და შორის გაადისა და რუბენისა, კერძოსა ნათესავსა მას მანასჱსსა. და მიიწევის ნაწილი იგი გაადისი ჩრდილოჲთ კერძო და მივალს და მიიწევის ვიდრე საზღვრადმდე[2] დანისა და რუბენისა სამკჳდრებელისაჲ მის, ნაღუარევით არონით ვიდრე ქალაქადმდე[2] არუირედ[1*] და მიიწევის სამკჳდრებელი მისი ვიდრე ასურადმდე[2] და მადაბენად და ბრეად. და ვიდრე საზღვრადმდე[2] მთისა მის ნაბავისა. და მიიწევის ვიდრე ესებონდმდე[2] და ელელიად და ვიდრე იაზერდმდე[2]. და საშუვალ ამათსა არს და შორის მათსა არს კერძოჲსა მის ნათესავისა მანასჱსი. და მისწუდების ვიდრე ბეთრონდმდე[2], ვიდრე იორდანედმდე[2] და მიაც ვიდრე თავად მთისა მის ვიდრე ბასაანდ. და მიერ მიაც ვიდრე გაზად და არს მოსაზღვრე[3]

---

[1] მესამჱსა [2] -მდჱ. [3] მოსაზღვრჱ.

[1*] შდრ. ისუ ნავე 13,9.

ჰრუბენისა (sic) და გადისა (sic). ხოლო თუალი ლჳგჳრიონი, ვითარცა ვთქუთ წინაჲსწარ, — გამოუჩინებელ და ძნიად საპოვნებელ. ხოლო მოიწია ჩუენდა თხრობაჲ წინანდელთაგან და განგრძობითა სიტყუათაჲთა ვთქუთ (80v) წინაჲსწარ. ეგრე მგონიეს, ვითარმედ ესე არს იაკინთჱ, რომელ თქუმულ არს საღმრთოთა წიგ[ნ]თა შინა. და არს ხილვაჲ ლჳგჳრიონისაჲ მის თაფლის ფერ და ძოწეულის ფერ. სახელი ერთ არს თუალისაჲ მის, ხოლო ფერი მრავალ, ვითარცა იაკინთისაჲ. და დაიწერა მას ზედა სახელი საკჳრველი გაადისი, რომელ არს მახლობელად კერძოსა მას ნათესავსა მანასჱსსა. მე ესრე[1] მგონიეს, ვითარმედ ბუნებით თესბაელი იგი არს გულისხმის-ყოფა, რომელ არს გალაადს, რომელ შორის კერძოსა მას ნათესავსა მანასჱსსა და გადისსა არს სამკჳდრებელი. მიერ მოსრულ მოიწია ელია წინაჲსწარმეტყუელი, ძჱ აქიმაჲსი, რომელ იყო ნათესავისაგან აჰრონისი და იყოფვოდა ადგილთა და სამკჳდრებელთა ამათ მღდელობისათჳს ნათესავისა მის, რომელ ყოველთა მათ ნათესავთა ისრაჱლისათა იყვნეს განბნეულ, ვითარცა იტყჳს იაკობ: „განგაჴნენე იგინი შორის იაკობისა და განვყენნე იგინი შორის ისრაჱლისა[1*]. რამეთუ მღდელობისა მისთჳს და ლევიტელ-ყოფისა ყოველთა მათ ადგილთა მიმოდაემკჳდრნეს. ხოლო ნათესავი იგი სჳმეონისი წიგნთაგან სწავლულებითა და სიბრძნითა მეცნიერ-ყოფისა და ყოველთა მიმართ სწავლისა და სხუათა მათ ნათესავთა თანა დაემკჳდრნეს.

აწ შენ ნუჲრაჲ გიკჳრნ, რამეთუ მოვიჴსენეთ გადის თანა ელია წინაჲსწარმეტყუელი და მის ზედა სახჱ თუალისაჲ მის წარმოვიღეთ, რამეთუ იყო ბუნებით თესლებ გალაადისაჲთ. მახლობელად ნათესავსა იოსეფისსა და კერძოსა მას ნათესა[ვსა] მანასჱსსა. ხოლო მრავალთა ადგილთა ვპპოებთ მღდელთა და მღდელთამოძღუართა მოსრულად თითოეულად ნათესავთაგან თჳსთა. ვპპოებთ მღდელთამოძღუარისა აბიათარის ქალაქსა მას (81r) ნომბასა, რომელი იყო ქალ-ქი განკუთნებულ მღდელთა მათ სამკჳდრებელით ნათესავისა მის იუდაჲსი. და სამოელ დამკჳდრებულ იყო ნათესავსა მას ეფრემისსა, რომელი იყო ეფრათელ. და ელი დაემკჳდრა სელომს, რომელი იყო სამკჳდრებელი ბენიამენისი. და ესრჱთ მოფენულ და განბნეულ ყოველსა მას ნათესავსა დაემკჳდრნეს ნათესავნი იგი მღდელთანი. მე ვჰგონებ, თუ ლჳგჳრიონი თუალი არს იაკინთჱ, რომლისათჳს ძალისა ვინებეთ ჩუენებად. ხოლო თუალი ლჳგჳრიონი, ვითარცა წინაჲსწარ ვთქუთ, არა გამოჩნდა, ვინაჲ იპოვების. მერმე ვიწყო გამოძიებად მისთჳსვე და ჭეშმარიტებისა მოყუარებითა ვთქუა: უკუეთუ მიეახლის ცეცხლსა, დაშრიტის ძალი მისი, ვითარცა ელია ეტლითა მით ცეცხლისაჲთა აღმაღლდა და არაჲ ევნო[2*]. და უწოდდა ცეცხლსა ზეგარდამო და მოვიდოდა ზედა ერგასეულთა მათ და ერგასისთავთა და მერმე შესაწირავთა მათ მიერ ჴდომითა ქურუმთა მათ მიმართ ბაალისთა. და თჳთ თავადსა მას ძლიერსა ცეცხლსა შინა არაჲ ევნო, არამედ განურყუნელად ეგო. მე ესრე[1] მგონიეს, რამეთუ ამის სოფლისაგანნი იყვნეს სამნი იგი ყრმანი, რომელ იყვნეს ბაბილოვნს და არაჲ ევნო ცეცხლისა მისგან. ნანდჳლვე საკჳრველ არს ძალი თუალისაჲ მის, რამეთუ ყოველნი წმიდანი გამოიწერნეს მის ზედა. რამეთუ სამნი იგი ყრმანი ცეცხლსა შეთხეულ და არარაჲ ევნო. არამედ მეუფესა მას არწმუნეს და ყოველნი ურწმუნონი მეცნიერებად ღმრთისა წარადგინეს. და

[1] ესრჱ.

[1*] შეს. 49,7. [2*] IV მეფ. 2,11.

შეურაცხ-იქმნნეს მათ მიერ კერპთმსახურებანი და დამუსრეს[1] კერპები იგი, რომელი-იგიმცა აცთუნებდა მათ, (81v) ვითარცა სხუათა ადგილთა ჰყოფდეს ნათესავითი ნათესავად. და კაცნი მოაქცინეს ურწმუნოვებისაგან სარწმუნოვებად ჭეშმარიტებისა. ვითარცა თუალი ესე იაკინთჱ, რომელ არს სიღრმესა უფსკრულთასა და ვერვის ჴელ-ეწიფების აღმოღებაჲ მისი, გარნა ჴორცითა კრავისაჲთა და მოშრიალებითა მით ორბისაჲთა, ესრჱთ არს წმიდაჲცა კადნიერებაჲ. ელიაჲ[ს]თჳს ვიტყჳ და სამთა მათ ყრმათათჳს, რომელ იყვნეს ბაბილოვნს და სანატრელისა მის თეკლაჲსთჳს. რომელი-იგი მჴნე[1a]-იქმნა ჟამთა მათ განცდისა თჳსისათა. და არა თუ მათი იგი ძალი, რაჲ ექმნა მათ ჴსნა? არამედ მოსლვაჲ კრავისაჲ მის, რომელმან აჴოცნა ცოდვანი სოფლისანი, და მსგავსად ორბისა ძლიერებითა მით ღმრთეებისაჲთა ზესკნელ ცათა აღმაღლებითა და აღსლვითა. რამეთუ ამას გჳჩუენებს ზრახვაჲ თუალისა[2] მის პატიოსნი[საჲ]. ვიტყჳ სედრაქ, მისაგ და აბედნაგოჲსთჳს ქუეშე[3] ჴელმწიფებასა სიკუდილისასა. მოსე[4] იტყჳს, ვითარმედ ვიდრე მოსლვადმდე[5] ქრისტჱსა ვითარცა ვჰპოვებთ ყოველთა სულთა ჴელმწიფებასა ქუეშე[3] სიკუდილისასა ყოფითა: ვითარცა იტყჳს პავლე[6] მოციქული, რამეთუ: „რაოდენ ჟამ აღმოიკითხვების მოსე[4], იგივე საბურველი განებმის ძუელსა მას შჯულსა“[1*]. და რაჟამს მადლი ახლისა მის შჯულისაჲ — ქრისტე[7] მოიწია, განშოვრებულ საბურველი იგი, განცხადნა მიერითგან უკუდავებაჲ. უკუეთუ შჯული იგი მაკუდინებელი იყო დიდებით, რაოდენ არა უფროჲს შჯული ესე ცხორებისაჲ იყოს დიდებით? ხოლო ესე ყოველი ვთქუთ, ვითარმედ ვიდრე მოსლვადმდე[5] ქრისტჱსა ითქუმის ჴელმწიფებაჲ იგი სიკუდილისაჲ. დაღათუ ითქუმის: ადამითგან ვიდრე მოსლვადმდე[5] ქრისტჱსა მრავალ არიან.

(82r) ამისთჳს სხუაცა — გამო[სა]თქუმელ და გამოსათარგმანებელ. არამედ შჯული იგი იყო, რომელი დაშჯიდა. ნუ იყოფინ! და არცა მომკლველ იყო წერილი იგი, არამედ მოსაკუდინებელ იყო მათა, რომელნი გარდასლვასა და ცოდვასა იქმოდეს. და არა თუ დასაშჯელად იყო შჯული იგი. ნუ იყოფინ! არამედ რომელნი არა იმარხვიდეს სიმართლესა და სიწრფოვებასა, მიიღებდეს თავთა თჳსთა საშჯელსა სიკუდილისასა უდებებითა ბოროტთა მათ საქმეთაჲთა. და არა დიდება იყო შჯულისა მისთჳს, რამეთუ ღმრთისა მიერ დაიდვა, არამედ რამეთუ იდიდა პირი დიდებულისა მის მოსესი და მისთა[8] მათ დიდებულთა ჴორცთაჲ იყო სიკუდილისა შეყენება, დაფლვაჲ და გარყუნაჲ. ესე არს დიდებათა მათ დაჴსნაჲ, სთქუა შენ, ვითარმედ ჴორცნი მჴსნელისა მის ჩუენისანი დაეფლნეს, არამედ ჴორცთა მისთა არა იხილეს განსახრწნელი და არცა სული მისი დაეყენა ჯოჯოხეთს, რამეთუ მესამესა დღესა აღდგა. რამეთუ იტყჳს ესრჱთ: „აღვდგე დიდებითა ჩემითა“[2*], ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი: „განიღჳძე, დიდებაო ჩემო, ფსალმუნითა და ქნარითა“[3*], ვითარცა მოწაფენი იგი ახალსა ამას იტყოდეს: „განიღჳძე, უფალო, რამეთუ წარვწყმდებით აღრღუევასა ამას ზღჳსასა[4*]. და განიღჳძა უფალმან ძილისაგან. ძილსა ვიტყჳ ჴორცთა მათ მისთასა და შერისხვასა დიდებითა თჳსითა ზღუასა მას და აღრღუევათა მისთა შიშითა და სიტყჳთა მით საუფლოჲთა.

---

[1] დამუსრჱს. [1a] მჴნჱ-. [2] თუალისაჲ. [3] ქუეშჱ. [4] მოსჱ. [5] -მდჱ. [6] პავლჱ. [7] ქ~ჱ. [8] მისთაჲ.
[1*] II კორ. 3,14. [2*] შდრ. რომ. 6,4. [3*] ფს. 56,9. [4*] ლ. 8, 24.

და დადუმებულ და დაყუდნა ზღუაჲ იგი და წინაჲსწარმეტყუელნი წინაჲსწარ-იტყოდეს ვნებათა მათთჳს და მკუდრეთით აღდგომისა. და განღჳძებასა მას იტყჳს ესრჱთ: და მე განვღჳძე განთიად და განვიღჳძე დიდებითურთ ჩემით (82v) და განღჳძებაჲ იგი არს ჴორცთა მათ ბუნებისაჲ და რომელსა იტყჳს „დიდებითურთ ჩემით“, რომელ არს ბუნებაჲ ღმრთეებისაჲ. აწ ჩუენ სიმძიმისათჳს ამის სიტყჳსა განვაგრძვეთ სიტყუაჲ ესე და წარმოვიღეთ იგი, რომელსა იტყჳს, ვითარმედ ვიდრე მოსჱსამდე[1] არა ეგრე[2], არამედ ვიდრე მოსლვადმდე[1] ქრისტჱსა იტყჳან წიგნნი ჴელმწიფებასა მას სიკუდილისასა. და მერმე[3] წერილ არს შჯულსა უფლისასა, ვითარმედ მოხუცებულთა მათგან გამოჴდეს უკეთურებანი ბაბილოვნს, რომელნი შჯიდეს ერსა მას.

და წარკითხულ ხუთნი იგი თავნი დაბადებისანი და ისუ ნავესი და მსაჯულთაჲ და რუთისი და წიგნნი იგი მეფეთანი და ნეშტთაჲ და რჩეულად დაწერილნი, რომელ არიან სტიქერონით, და წიგნნი წინაჲსწარმეტყუელთანი. და არა ვჰპოვებთ თქუმულსა სიტყუათა ამათ შჯულისა უფლისა[4], რომელი წამა დანიელმან და თქუა. და გამოძიებულ წიგნთა იერემიაჲსთა, რომელსა შინა იტყჳს ესრჱთ, ვითარმედ: სამეოც და ათ წელ მიუგო ერსა მას ყოფაჲ ტყუევობასა მას შინა[1*]. და ჰრქუა ძეთა მათ ისრაჱლისათა: „ქუეყანასა მას ბაბილოვნელთასა მიიყვანნეთ თქუენ ცოლნი და გესხნენ შვილ, და დაასხთ ვენაჴი და ჭამეთ ნაყოფისაგან მისისა“[2*]. და შემდგომად ამისა იტყჳს: აღიღონ იგავი ესე ქუეყანასა მას ბაბილოვნელთასა და თქუან ესე: რაჲ-მე გიყავნ შენ უფალმან? და ესე დაგძინენ, ვითარცა-იგი აქია და სედეკია, რომელნი შეწუნა ტაბაკითა მეფემან ბაბილოვნელთამან უშჯულოვებისათჳს და მრუშებისა, რომელნი ისიძვიდეს დედათა მათ თანა მოქალაქეთა თჳსთასა და სიტყუასა სიცრუვისასა იტყოდეს სახელითა ჩემითა, რომელი მე არა მებრძანა. და მოწამჱ ვარ[3*] ამის ყოვლისათჳს (83r) — იტყჳს უფალი ყოვლისა მპყრობელი*. ნანდჳლვე ამას წინამძღუართა მიმართ იტყჳს, რამეთუ იყო ერთი წინამძღუართაგანი სედეკია და ერთი იგი — აქია. რამეთუ სახელთა მათ არა იტყჳს დანიელ, არამედ გჳჩუენებს სხუათა წიგნთა შინა, რომელთა შინა არიან განცხადებანი დანიელისნი, რამეთუ მუნ დაწერილად იტყჳს სახელთა მათ: ერთისაჲ მის — აბა, და ერთისაჲ — ადა. ხოლო იერემია ტანჯვასა უწესოთა მათ მსაჯულთა და მოხუცებულთასა სხუად-სახედ[5] იტყჳს, ვითარმედ ნაბუქონდონოსორ მეფემან ბაბილოვნელთამან ტაბაკითა შეწუნა იგინი. ხოლო დანიელ იტყჳს ესრე[6], ვითარმედ: „აღდგა ყოველი იგი ერი სუსანაჲს ზედა ქვითა განტჳნვად მისა“[4*]. ვჰპოვებთ მერმე[3] სხუასაცა განცხადებასა დანიელისსა, ვითარმედ კუერთხი ცეცხლისაჲ გარდამოვარდა ზეცით შორის ორთა მათ მოხუცებულთა და არა თუ მეყსეულად შეწუნა, არამედ მრავალ-ჟამ ტანჯვითა მიაგებდა მათ[5*]. და აწ რომელთა[7] მიიწინეს ტანჯვანი უკეთურთა მათ მსაჯულთა მოხუცებულთა ზედა, გიჩუენო, რამეთუ არა არიან მჴდომ ურთიერთას იერემიაჲსი და დანიელისი იგი თქუმული. ესე ყოველი მივიდა და მიიწია ტანჯვაჲ ზედა უღმრთოთა მათ და შჯულის გარდამავალთა მოხუცებულთა, რამეთუ შჯული ბრძანებდა არა მოღებად ქრთამისა და არცა სამართალისა

---

[1] -მდჱ. [2] ეგრჱ. [3] მერმჱ. [4] უფლისასა. [5] -სახჱდ. [6] ესრჱ. [7] რლ͠თაჲ.

[1*] შდრ. იერ. 29, 10. [2*] შდრ. იერ. 29, 5—6. [3*] იერ. 29, 22—23. [4*] დან. 13, 28. [5*] შდრ. დან. 3, 61.

* აშიაზე სინკურით: „უშჯულოთა მათთჳს სუსანაჲს მოხუცებულთა უჯერობისათჳს“.

ქცევად, არამედ არცაღათუ შეწყალებად გლახაკისა საშჯელსა შინა და არცა მდიდრისა თუალ-ხუმად, არამედ სწორსა სამართალსა შედგომად. ხოლო იგინი სამართალსა მას განჰყიდდეს ქრთამად. და უწყებასა მას წესიერებისათჳს დაბუდებულ ზრახ(83v)ვათა მათთა შობდა უკეთურსა მას გულის-თქუმასა. და წარმდებ იქმნებოდეს ზედა წმიდასა მას სუსანას. და ღმრთისა მიერ შურის-გებამან გამოუცხადა ყრმასა მას დანიელს და სამართლისა საშჯელითა უწესოთა მათ მსაჯულთა წინაშე ყოველთა განჰგლიდა. და საშჯელითა მით დანიელ მსგავსად შჯულისა ქვითა განტჳნვად უბრძანებდა უწესოთა მათ მსაჯულთა[1]. და გამოვიდა ერთი იგი დაქოლვად უწესოთა მათ მოხუცებულთა. ღმრთისა მიერ ყოველთა გამოცხადებულ სამართალი იგი საშჯელი დანიელისგან. თჳსსა მასცა საშჯელსა ზეცით გარდამოავლინებდა წამებით ჭეშმარიტისა მის საშჯელისა, რაჲთა ყოველნი შეძწუნებულ: ნუმცა ვინ წარმდებ იქმნებინ ქრთამითა სამართლისა ქცევითა გინა თუ თუალთ-ხუმად საშჯელისა. და იყო შიშ დიდ საშჯელისა მისთჳს ესრე[2]. რაჟამს იწყო ერმან ქვითა განტჳნვად უკეთურთა მათ მოხუცებულთა, არღა აღმოსრულ იყვნეს სულნი უკეთურთა ჴორცთა მათთაგან, საშინელებისა ხილვითა: ცეცხლისა კუერთხი გარდამოვარდა მათ შორის და შესწუვიდა უკეთურთა მათ მოხუცებულთა. და ვიდრე არღა აღმოსრულ იყვნეს სულნი იგი განწვარებულნი უჯეროთა მათ მოხუცებულთაჲნი, შეძრწუნებულნი ყოველნივე და მიმო და ბაბილოვნს აზნაესა მას მიჰფენდეს. და მიესმა საშინელებაჲ საშჯელისაჲ მის ნაბუქოდონოსორს მეფესა. დაკჳრვებულ და დასულებულ იქმნა სამართლისა*.., (84r) და უკეთუ არა თავს-იდვათ, დაგსაჯეს თქუენ ღმერთმან ურვისათჳს ამის ერისაჲსა. და ესრეთ შეტყუოდეს დედათა მათ. მისცემდეს ღედანი და იგი თავთა თჳსთა ბილწებასა მას სიძვისასა მოხუცებულთა მათ მიმართ. და ამას თხრობასა წამებს დანიელ, რამეთუ იტყჳს: „ესრეთ იქმოდეთ ასულთა მიმართ ისრაჱლისათა. და იგინი ძწოლით და შიშით მიგცემდეს თავთა თჳსთა სიბილწედ. და არა თუ ასული ესე იუდაჲსი ეზიარა უშჯულოვებათა თქუენთა“[1*]. წამებს ამისთჳს წინაჲსწარმეტყუელებაჲცა იგი იერემიაჲსი და იტყჳს: „იქმნნეს გუემანი ზედა წინაშძღუართა მათ უშჯულოვებისა მათისათჳს. და ისიძვიდეს დედათა მათ თანა, მოქალაქეთა თჳსთა. და სიტყუასა სიცრუვისასა წინაჲსწარმეტყუელებდეს მათა მიმართ სახელითა უფლისაჲთა და მე უფალსა არა მებრძანა მათა მიმართ“[2*]. და იგინი მოწამედ თჳსა სიტყუათა ჩემთა წამებდეს, რამეთუ ესე არს თხრობაჲ მათთჳს. სახელითა უფლისაჲთა აცთუნებდეს დედათა მათ და ეტყოდეს: ნათესავისა თქუენისაგან გამოსლვად არს ქრისტე[3]. და ეტყოდეს მას სიტყჳთა უფლისაჲთა და უფალსა არა ეთქუა მათა მიმართ. ამისთჳს მოავლინა უფალმან ზედა მოხუცებულთა მათ უშჯულოვებისათა გუემაჲ ცეცხლისაჲ მის კუერთხითა და შეწუვაჲ ტაბაკითა მით განრისხებითა მით ნაბუქონდონოსორისითა და შეტყუებითა მით წინაჲსწარმეტყუელისა მის დანიელისითა. ხოლო ჩემდა იქმნა ამის ყოვლისა თხრობაჲ შეტყუებისათჳს თუალისა მის პატიოსნისა და სიტყჳსა მისთჳს მოციქულისა, რომელსა იტყჳს, ვითარმედ: „სუფევდა სიკუდი-

[1] მსაჯულთაჲ. [2] ესრჱ. [3] ქ~ჱ.

[1*] დან. 13,57. [2*] იერ. 29, 23.

* აქ ხელნაწერს აკლია.

ლი ადამისითგან ვიდრე მოსჱსადმდე[1] და მათ ზედაცა, რომელთა არა ეცოდა“[1*]. ამისთჳს იტყჳს დანიელ, ვითარცა (84v) წერილ არს შჯულსა უფლისა[სა], ვითარმედ: „მოხუცებულთა მათგან გამოჴდეს უშჯულოვებანი“. ხედავა, რამეთუ დანიელცა შჯულსა იტყჳს იერემიაჲსსა? და უფალი სახარებასა იტყჳს, ვითარმედ: „შჯული და წინაჲსწარმეტყუელნი ვიდრე[2*] იოვანესამდე“[1]. ხედავა, რამეთუ ქრისტჱსამდე[1] იყო ჴელმწიფებაჲ იგი სიკუდილისაჲ? და ყოველნი სულნი წმიდათანი და რომელთა-იგი არა შეეცოდა, მონებასა და ჴელმწიფებასა ქუეშე[2] სიკუდილისასა შეყენებულნი დგეს, ვიდრემდე დაიკლა კრავი იგი ღმრთისაჲ, რომელმან აჴოცნა ცოდვანი სოფლისანი. სულითურთ შთავიდა ჯოჯოხეთა ღმრთისაჲ იგი სიტყუაჲ, ვიდრე ჴორცნი იგი საუფლონი ძელსა ზედა, ვითარცა კრავისანი, იწუებოდეს. და აღძრულთა მათ ნაღუარევთა შთაადგეს იგი და დადვეს იგი კლდესა მას შინა გამოკუეთილსა სამარესა. დაღათუ სული და ჴორცნი ურთიერთას განეშოვრნეს, ხოლო სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ სულსა მას და ჴორცთა მათ თჳსთა არა განეშორა. ვითარცა მუნ ჴორცი იგი კრავისაჲ შეყოფილ პატიოსანსა მას თუალსა შთაშრიალებასა მას ორბთა მათ აღმოაქუნდა, ეგრეცა დაკლვასა მას და ვნებასა ქრისტჱსსა იქმნებოდა. შთასლვასა მას ჴორცთა მათ საუფლოთა სამარესა მას და სულთა მათ შთასლვასა ჯოჯოხეთა.

თუალნი იგი პატიოსანნი, მართალნი, დაათქუმულ კრავსა მას, რომელთა-იგი შთავიდა მათა, „აღმაღლდეს და აღმოვიდეს მიერ“. ნანდჳლვე დიდითა მსგავსებითა პოვნითა ამის თუალისაჲთა შესაძინელი და სარგებელი გჳჩუენა ჩუენ განმარტებამან ამან. რამეთუ აღმოიყვანნა უფალმან ჯოჯოხეთით სულნი მართალნი შთასლვითა მით ჯოჯოხეთა, (85r) დამუსრნა ბჭენი სიკუდილისანი და გამოუხუნა ყოველნივე შუვათაგან მისთა; მოიზიდნა და აღმოიყვანნა მონანი თჳსნი მწუდნი და [illegible] ეშმაკმან. და ამას თჳთ თავადი წამებს და იტყჳს, ვითარმედ: „რაჟამს აღვიმაღლო, მოვიზიდო ჩემდა“[3*]. არა ხოლო თუ ჯუარსა მას ზედა აღესრულა ესე, არამედ წმიდასა მას აღდგომასაცა, რომელ იყო მესამესა დღესა. წამებენ ამისთჳს სხუანიცა დაწერილნი, რამეთუ არა დაეტევა სული მისი ჯოჯოხეთს. ესე თავადი სული იგი ღმრთეებითურთ შთასრულ ჯოჯოხეთა. შემუსრნა მოქლონნი და განჴსნნა საკრველნი ჯოჯოხეთისანი და განარინნა ყოველნი წმიდანი მისნი ჴელმწიფებითა მით თჳსითა. და რაჟამს აღდგა მკუდრეთით მწყემსი იგი მჴნე, „მიჰბერა მოწაფეთა მათ მიმართ თჳსთა და ჰრქუა: „მიიღეთ სული წმიდაჲ“[4*]. და მერმე[3] აღმაღლებულ ზეცად უფალი იგი ყოველთაჲ ჴორცითურთ სავსებით, ვითარცა იგი განკაცნა ჴორცითა და სულითა, და აღასრულა ყოველი, აღდგა ჭეშმარიტად და ყვნა ჴორცნი იგი განურყუნელ და უკუდავ და სული — შეყოფილ ჴორცითურთ ერთობასა მას ღმრთეებისა ბუნებასა. დიდითა დიდებულებითა აღმაღლებულ ზეცად და დაჯდა მარჯულ მამისა. და აღმაღლდა ზესკნელს ცათა ჴორცითა მით მხოლოდშობილითა. მიეხარა ყოველთა წმიდათა სასოვებაჲ აღდგომისაჲ და სასუფეველისაჲ. საკჳრველ არს ნანდჳლვე იგავი და განმარტებაჲ თუალისა[4] მის პატიოსნისაჲ. დაღათუ ლჳგჳრიონ არს იაკინთჱ იგი თუალი, ესე ყოველი გჳჩუენა ჩუენ ძალი. ხოლო ვითარ სახელ-ედვა ლჳგჳრიონ, რომელ არს „კუდ ზროხის“, რომელსა აქუს ფერი ამისი. და (85v) ერ-

---

[1]-მდჱ. [2] ქუეშჱ. [3] მერმჱ. [4] თუალისაჲ.

[1*] რომ. 5, 14. [2*] მთ. 11, 13. [3*] ი. 12,32. [4*] ი. 20, 22.

ქუმის საცხოვარსა მას სახელი ლჳგჳრიონ. რამეთუ არიან ქუეყანასა მას მეგჳპტელთასა ველურნი ზროხანი, რომელთა ჰრქჳან ბაბალონ. და წუერსა კუდისა მის ბაბალონისასა მბრწყინვალებაჲ გამოეცემინ მწუანის ფერად, მსგავსად თუალისა მის. და ფერისა მისთჳს მსგავსებისა დასდვეს თუალსა მას სახელი ესე. და თუ ვინმე უსუმიდეს თუალსა მას და გამონადინები იგი თუ ვინმე ასუას დედათა, იქმნის მიდგომაჲ და ადვილად შობაჲ.

კეთილად დაიწერა ამას ზედა სახელი გადისი, რამეთუ ნაცვალად თჳსა ლია მისცა ზელფა და გამოსრულთა მათ მისგან იაკობის მიერ ზრდიდა თჳსა შვილად ლია. შერაცხილ-იქმნა ზელფა ნაცვალად იაკობისა და იქმნნეს ყოველნივე თუალ პატიოსან, ღირს-იქმნნეს წოდებად ნათესავ წმიდა და ვითარცა თუალისა მის ლჳგჳრიონისაჲ ასჳან ადვილად შობისათჳს, ეგრეცა წინაჲსწარმეტყუელნი და მოციქულნი და მართალნი ყოველნი იქმნნეს სისხლ პატიოსან. და მოიღეს მადლი ღმრთისაგან. მიჰმადლეს კაცთა ყოველივე კეთილი, ვითარცა ელია მისცა ქურივსა მას აღდგინებული იგი მკუდრეთით[1*] და ელისე[1] ლოცვის-ყოფითა მიჰმადლებდა შობასა სომანიტელსა მას[2*]. და წყალნი იგი იერიქოჲსანი, რომელ იყვნეს უშვილო, ლოცვითა მით ელისჱსითა იქმნნეს კურთხეულ და შვილიერ[3*], ეგრეცა წმიდანი იგი დასნი მოციქულთანი, ეკლესიანი და ერნი წარმართთანი, რომელნი იყვნეს ძნიად მშობელ. მოიღეს ქრისტესგან ძლიერებაჲ მოწაფეთა მათ, განვიდეს და ქადაგებდეს სახარებასა მას ყოველთა ადგილთა. და მიმადლებულ ქადაგებითა მით სახარებისაჲთა მოიქცეს შობად (86r) სარწმუნოვებითა და ნათესავობად ღმრთისაგან შობილისა მის და ქადაგებითა მით სახარებასა მას ყოველთა ეტყოდეს.

გიხაროდენ ეკლესიასა მაგას, რომელი არა შობდ! განიფრთხვე და ღაღადებდ, რომელსა-ეგე არა გელმოდა, რამეთუ მრავალ არიან ნაშობნი უდაბნოდ შექმნულისაჲ მაგის, ვიდრე შვილიერისაჲ მის. ქმნნეს მოციქულთა მათ მრავალნი სასწაულნი ყოველთა მიმართ წარმართთა და განაქარვნეს იგინი, რომელნი თუალთა წინაშე შეტყუვილსა მას ჰყოფდეს, ეშმაკნი განდევნნეს მათგან და სოფლებისაგან მათისა, და ყოველნი კერპნი დამუსრნეს და განაბნინეს და აჴოცეს მათგან კერპთმსახურებაჲ.

შეიწყნარენით თქუმულნი ესე კაცთმოყუარებით და სარგებელი, რომელ მოვიღოთ ძალისაგან თუალისა მის ლჳგჳრიონისა. და ნუვინ იტყჳნ, ვითარმედ შენ იტყოდე: არასადა ვჰპოვებთ თუალსა მას ლჳგჳრიონსა და არცა ვინაჲ გამოვალს და არცა პოვნად ვინაჲ. ამას ყოველსა მიმსგავსებულად იტყოდე. მრავალსახჱ თუალთაჲ მათ არს გამოთქუმულ და თუალნი იგი არავინ იცნის. ხოლო თხრობისაგან ძუელთა წიგნთაჲსა გულისხმის-ყოფით საცნაურ არს ფერი მათი და გულისხმის-საყოფელ არს სარგებელი მათგან. და მრავალნი თუალნი არიან, რომელთა პირველ სხუა სახელ-ედვა და მერმე[2] სხუად იცვალა. ხოლო' აწ თუალსა ლჳგჳრიონსა ძუელთა მათგანვე აქუნდა სახელი თჳსი და შემდგომად სხუა სახელ-ედვა, რომლისასა ვჰგონებ, ვითარმედ წიგნთა შინა იაკინთჱ ამას ერქუმის. ესე ყოველი მეცნიერებაჲ თუალისა[3] ამის პატიოსნისაჲ და რომელ ვთქუთ, არიან ძალნი განმარტებისა მისისანი.

---

[1] ელისჱ. [2] მერმჱ. [3] თუალისაჲ.

[1*] III მეფ. 17,22. [2*] IV მეფ. 4,17. [3*] შდრ. ეზეკ. 47,8—9.

რომელ გამოჩნდა აღდგომასა მას უფლისასა, რაჟამს თავს-იდვა ვნებაჲ იგი და აღდგა. და მოეცა მას ოქროჲ იგი გამოცდილი, რომელნი განცადნა და განწმიდნა და ყვნა სამკაულ თჳსისა მეუფებისა. (87v) რომელ იქმნა პირველ განმანათლებელ არაბიაჲთ კერძო და მიიწია დამორჩილებით მეუფებისა ღმრთისა[ჲ]სა და რომელსა-იგი იტყჳს „მეუფეთა არაბიაჲსათა ძღუენი მოართუან მას“[1*]. იყო რომელიმე აღესრულა მოგუთა მათ მიერ, რომელნი-იგი მოვიდეს და მოართუეს ძღუენი, თავყუანის-სცეს უფალსა[2*], და რომელიმე აღესრულა ჴელითა საჭურისისა მის კანდაკჱს დედოფლისაჲთა[3*], და მერმე[1] უმეტჱს ჴელითა პავლჱს მოციქულისაჲთა „რომელი-იგი წარვიდა დამასკედ და მივიდა პირველ არაბიაჲთ კერძო“[4*] და ქადაგებდა მუნ სამ წელ ოდენ და განანათლნა სიტყჳთა მით სახარებისაჲთა. შემდგომად სამისა წლისა აღვიდა იერუსალჱმდ[5*], რაჲთა სიძესა თანა მავალმან მან მოციქულმან სარწმუნოვებაჲ არაბიაჲსათაჲ და საბაჲსათაჲ მიართუან ძღუნად, რამეთუ მსგავსად შჯულისა მის ითქუმოდა სიძედ, რომლისა სახელი დაწერილ იყო თუალსა მას ზედა, რომელ იყო სამკაულ მღდელისა მის, რამეთუ ესე არს ასერ[2]. სიმდიდრჱ მეუფისა მის ხილვაჲ შუენიერი, რომელ არს თუალი აკატი. გამოვთქუათ ამისთჳს ახლისა შჯულისაგანცა, რამეთუ წერილ არს მუნვე ქებათა მათ შინა ასერისთა. და იტყჳს: მიიცვალოს შენდა სიმდიდრჱ წარმართთაჲ[6*]. ნანდჳლვე გარდამოიცვალნეს ესევითარსა წმიდასა სასოვებასა ღმრთისასა წარმართნი და მოუღებიეს ძალი ლომთაჲ და სიმდიდრჱ ასერისი[3], რომელნი ოდესმე მჴდომ იყვნეს და განდგომილებით განძლიერებულ. და ურჩებითა შიში უფლისაჲ განიშოვრეს[4] და წარმდებ უგუნურებითა იყვნეს ჴელმწიფებასა ქუეშე[5] ეშმაკისასა. ხოლო ვინაჲთგან მოიქცეს, დაემორჩილნეს ბრძანებასა მას ღმრთისასა (88r) და შევიდეს სახლსა უფლისასა, რომელ არს ესე განდგომილებისა. და ძალისაგან წარმართობისაჲსა წარმოაჩინეს ძალი, რომელ აქუნდა, უგუნურებისაგან გამოჴდეს და განმრავლდეს სიბრძნით ძლიერებასა სარწმუნოვებისასა და მადლითა ზეცისა მის მეუფისაჲთა და ბუნებითა ქალწულისა მის ღირსებისაჲთა, რამეთუ ძალითა სულისა წმიდისაჲთა დიდებულად განძლიერდა. ჰხედავა, რაოდენნი ძლიერებანი არიან და გამოგუეცხადნეს ჩუენ ძუელთა და ახალთა შჯულთაგან მოსწავებითა თუალისა ამის პატიოსნისა[6] გამო, რომელსა ზედა დასაბამ დაწერილ იქმნა სახელები ნათესავთაჲ მათ და სრულ და სავსე[7] იქმნა იგავად სულიერთა?

იტყჳს მერმე[1] საკურნებელად თუალისასა მას, ვითარმედ ნალესავმან[8] მისმან განკურნის გესლი ასპიტთაჲ და იქედნეთაჲ და ღრიაკალთაჲ. ეგრეცა ღმერთმან მოხედის მსხუერპლთა და ლოცვასა და ვედრებასა წინანდელთა მათ მართალთა წინამძღუართა და მეუფეთასა. და მიმადლებულ მათა თჳსისა მისგან ძლიერებისა დაჰლეწვიდეს და დასთრგუნვიდეს ყოველთა ერთა წარმართთა და მჴდომთა.

წარმოვიღოთ მერმეცა ახალთა შჯულთაგან, რაჟამს მოციქულთა მათ განაწესნეს მსახურნი, რომელნი ზრდიდეს გლახაკთა და ქურივთა და თჳთ

[1] მერმჱ. [2] ასჱრ. [3] ასჱრისი. [4] განიშოვრჱს. [5] ქუეშჱ. [6] პატიოსნისაჲ. [7] სავსჱ. [8] ნათესავმან.

[1*] ფს. 71, 10. [2*] შდრ. მთ. 2, 11. [3*] საქმე 8, 26—38. [4*] გალ. 1,17. [5*] გალ. 1,18. [6*] შდრ. ეს. 60,5.

თავთა თჳსთაცა შესწირვიდეს მსხუერპლად. და დიდითა გულსმოდგინებითა მიეცა მათ ძალი კურნებათაჲ მადლთა მიერ ღმრთისათა. რამეთუ იტყჳსცა ესრჱთ: აჰა ეგერა მიგეც თქუენ ჴელმწიფებაჲ დატკებნად გუელთა და ღრიაკალთა[1] და დათრგუნვად ძალისა მის მტერისაჲსა და თქუენდა ვერაჲ (88v) შემძლებელ იყოს ვნებად.

ნანდჳლვე დიდი ძლიერებაჲ აქუს თუალსა მას აკატსა, რომელსა ზედა დაიწერა სახელი ასერისი[2], რომლისაგან გამოისახა თხრობაჲ ძუელთა შჯულთაჲ და სულიერითა მით სახითა განსავსე[3] და განსრულებულ იქმნა ეკლესიაჲ ღმრთისაჲ.

## თ. თუალი ამეთჳსტონი

მეცხრჱ თუალი — ამეთჳსტონი. და მესამესა მას განწესებულსა დაიწერა. დასასრულსა ზედა დაიწერა სახ[ე]ლი იზაქარისი, რომელ არს შობითა შემდგომითი შემდგომად.

და იტყჳს ამას იაკობი კურთხევათა მათ შინა: „იზაქარ კეთილსა გულმან გუთქუა; განისუენო შენ შორის ნაწილთა შენთა და ჰპოვებმცა განსუენებასა, რამეთუ კეთილ არს და ქუეყანაჲ შენი, რამეთუ პოხილ არს. მიუპყრნა ბეჭნი თჳსნი საქმესა და იქმნა ქუეყანის-მოქმედ“[1*]. უკუეთუ ეგრე არს, გამოჩნდა იზაქარისგან ქუეყანის-მშრომელობაჲ, ვითარცა თუალისა[4] მის ამეთჳსტონისაჲ ფერი თჳსი, რაჟამს ჰხედავნ ვინ იქცევისსა ფერსა მისსა: ცეცხლის ფერად აღატყდებინ ფერი მისი და სპეტაკის ფერადცა ჰხილავნ და მსგავსადცა ღჳნისა, რომელ არს წყლის ფერ. ესრჱთ ყოვლადვე პირად-პირად არნ ხილვაჲ ფერისა მისისაჲ. და მერმე[5] არს მისგანი მრავალ-სახჱ, რომელი იპოვების მთათა შინა, ურწყულთა ადგილთა. მსგავს არნ ფერი მისი იაკინთისა თუალისა, რომელი მოთეთრე არნ. ხოლო რომელი-იგი ღელეთა იპოვების, მსგავს არნ ფერსა სისხლისასა. ხოლო რომელი-იგი მახლობელად ზღჳს კიდესა იპოვების, ეგრევე უწმიდჱს არნ ვითარცა-იგი მთათა ზედა. ხოლო რომელი-იგი იპოვების ადგილთა მათ სათოვლეთა, მომრუმე[6] არნ. და ძლიერ ესე არს. რომელი ითქუა იზაქარის ზედა ვენაჴის-მოქმედებისათჳს*. (89r) საკჳრველ არს თუალი ესე და შუენიერ ხილვითა. ეგრეცა იზაქარ იყო მღჳძარე[7] და ყუდრო ქუეყანის-მოქმედებითა ისრაჱლსა შორის. და არასადა დაყშობილ იყო მთრვალობითა, რაჲთა ნუუკუემცა განკიცხეს შვილთა თჳსთა და წყევაჲ დაიმკჳდრეს. და ნანდჳლვე არა გამოვიდეს ურაკპარაკად განცხრომათა უნდოთა მწიგნობართა მათ და ფარისეველთა, რომელნი ყრიედ თავთა[8] თჳსთა და იტყჳედ: „შ შენ ხარ, რომელი დაარღუევ ტაძარსა ამას და სამსა დღესა აღადგინებ“[2*]. ხოლო ნაწილი მკჳდრობისა იზაქარისი: ჰხუედა ნაწილი გალილეაჲთ კერძო მახლობელად მთასა მას თაბორსა. რომელსა აჴდა უფალი, სადა-იგი იყვნეს მის თანა მოსე[9] და ელია და სხუათა მოციქულთაგანნი. და დიდნი ხილვანი სა-

---

[1] ღრიაკალთაჲ. [2] ასჱრისი. [3] განსავსჱ. [4] თუალისაჲ. [5] მერმჱ [6] მომრუმჱ. [7] მღჳძარჱ [8] თავსა. [9] მოსჱ.

[1*] შეს. 49,14—15. [2*] მთ. 27, 40.

* ქვედა აშიაზე 88v—89r-ზე ნუსხურად, სინკურით: ო~ო ქ~ე ი~ჳ მეოფეო ყლ~თა ღბღ~ბლთა. წყ~ლბთ მოიჴსენე ამის წიგნისა მწრ~ლი დღესა მას აღდგომისასა.

ღმრთონი იქმნებოდეს აქა. ოდენ ითქუა თუალისა მისთჳს ამეთჳსტონისა, რომელსა ზედა დაიწერა სახელი იზაქარისი. და მიეცა მას კურთხევით ნაწილი მკჳდრობისაჲ, შრომისა თჳსისაჲ, ქუეყანის-მოქმედებისაჲ. მოვედით, ვიხილოთ აწ სულიერი მადლი ქრისტჱსი კურთხევათა მათ შინა, ვითარ აკურთხნა მოციქულნი იგი და წარავლინნა მოქმედებად ყოველთა ადგილთა და მიეცა სული წმიდაჲ მადლთა მათგან ღმრთისა[თა], რამეთუ იტყჳს პავლე[1] მოციქული ესრჱთ: „ღმრთისა აღშენებულნი ვართ, ღმრთისა თანა მშრომელნი ვართ“[1*] და [არა] არს ჩუენდა უდებება და უგუნურება, არამედ — მარადის სიბრძნჱ და მღჳძარებაჲ სიმჴნით, რაჲთა დაუყდუნებელად საღმრთოჲთ კერძო სულიერადი შრომაჲ აღასრულონ.

## Ⴈ. ႧႳႠႪႨ ႻႭႼႤႳႪႨ

მეათჱ თუალი — ძოწეული. თავ არს ესე მეოთხისა მის განწესებითა. რომელთამე (89v) ჰრქუეს ამას ბივრილ. არამედ უფროჲს ძოწეულის ფერ არს ბივრილისა. და დაიწერა ამას ზედა სახელი ზაბილოვნისი, რომელ არს შემდგომ წესსა მას ძეთა იაკობისთა[სა] და ვითარ-სახედ მას ნაწილი მკჳდრობისაჲ ჰხუედა. და მახლობელად ზღუასა საყოფელი მისი და მოვიდოდეს მისა ყოვლით კერძო სიმდიდრენი ზღჳსანი. და იყო ჴელმწიფჱ ყოველთა ზედა მენავეთა, რომლისათჳსცა იტყჳს იაკობ კურთხევათა მათ შინა: „ზაბილონ დაიმკჳდროს კიდესა ზღჳსასა და მან განაგოს მენავებაჲ თჳსი მახლობელად სიდონსა“[2*].

ნანდჳლვე კეთილად განწესებულად დაიწერა თუალი ძოწეული, რამეთუ ყოველი სიმდიდრჱ და ძ(ღ)უენნი მიერ შეიწირვოდეს ტაძარსა მას ღმრთისასა, რამეთუ მოაქუნდა ოქროჲ თარშით ნავებითა, რამეთუ მიავლინებნ სოლომონ და მოაქუნდა უშორესთაგანცა ადგილთა შუვათა პილოჲსათა, სირაქლემსა და ქიაებსა და სხუასაცა თუალებსა პატიოსნებსა და თუალებსა, რომლისაჲ არნ ფერი მსგავს ოქროჲსა[3*]. და მრავალ-სახედ იტყჳედ ამისა[2]: რომელთამე ჰრქჳან კარქიდონ, და სხუანი იტყჳედ აბიოთით და ნაბდეაჲთ, ატიკიაჲთ და არადიაჲთ, და რომელნიმე იტყჳან ჰრუდიაჲთ. და კაცნი იტყჳან იონთანი: დიდისა ჰრომჱთ და სპანიაჲთ და ყოვლით ადგილით კერძო ზღჳთ მოაქუნ სარგებელი ურთიერთასი. რამეთუ მათ ყოველთა იყო მონაწილე[3] და თანაშემწე[4] ზაბილონ. მუნ იპოვებოდა თუალი ძოწეული და ერქუმის ძოწეულ, რამეთუ არს მბრწყინვალების გამომცემელ და ოქროჲს ფერ და ცეცხლისაგან არა[5] განირყუნის.

ამას სამკჳდრებელსა მახლობელ არს ნაზარეთი გალი(90r)ლეაჲსაჲ, რომელსა შინა შობასა და მიდგომილებასა მარიამისსა მიეხარა გაბრიელითა[4*] და მოეცა ოქროჲ იგი ზესკნელი ქალწულისა მისგან წმიდისა ნაზარეთს, სადაცა-იგი მიდგომაჲ იქმნა. ნაზარეთს მიეცა მიდგომაჲ იგი, და ბეთლემს — შობაჲ, ვინაჲ-იგი იქმნა დასაბამ აღშენებათა. და ითარგმანების ბეთლემ — „სახლ ნაყოფიერების“, სადა იქმნა შობაჲ უფლისაჲ და სიონს დადვა საფუძველი თჳსი, რამეთუ ჯუარი იგი ითქუმის საფუძველად ეკლესიათა. და რომელი იგიცა ჯუარს-ეცუა, იქმნა მჴსნელ, დასაბამ ყოველთა მორწმუნეთა და

[1] პავლჱ. [2] ამისსა. [3] მონაჭილჱ. [4] თანაშემჭჱ. [5] არაჲ.

[1*] I კორ. 3,9. [2*] შეს. 49, 13. [3*] III მეფ. 10,22. [4*] შდრ. ლ. 1,26—31.

დადვა პირველ-საფუძველი სიმაღლესა მას ზედა ჯუარისასა. და ლოდი იგი პატიოსანი დამარხულ სამარესა მას ადგილთა სიონისათა და იქმნა შენება ჴსნისა და აღდგომილ მკუდრეთით აღესრულა აღსაშენებელი იგი სულიერი, რომელ გამოეცა ჯუარსა მას ზედა წყალი და სისხლი თავისაგან მის საფუძველისა, რომელ არს დასამტკიცებელად ორკერძოთა[1] მათ წყალი იგი ამისთჳს, რამეთუ იქმნა განმბანელ ჴსნისა წიდისა ცოდვათა ჩუენთაჲსა, და სისხლი მოსხურებითა ჩუენდა მომართ განსამართლებელად და განსაწმედელად, რომლითა ვიქმნენით ზიარ და თანამკჳდრ ქრისტჱსა. და აღშენებულ ზედა საძირკუელსა მას საკიდურსა აღგუაწინა ჩუენ სიმაღლესა ცისასა, რამეთუ იქმნა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[2] საკიდურ კიდეთა და მტკიცე[3] აღშენებულნი მას ზედა. ორკერძოვე[4] აღასრულა აღშენებაჲ ყოველთა ცის კიდეთაჲ: წინადაცუეთილებითა და წინადაუცუეთილებითა. ერთობით სულიერად აღუშენებდით ყოველნი სახარებითა მით ჭეშმარიტებისაჲთა. ესე არს თუალი იგი ძოწეული, რომელ არს ნათლის მსგავს ხილვითა და შუენიერ (90v) ოქროჲს ფერ. და იპოვების ესე ჯურღუმულსა მას, რომელსა ჰრქჳან კლდის პირ ბაბილოვნს აქემენიდოს. და ნუვინ ჰგონებნ, ვითარმედ აქემენიდოს ცუდად რაჲმე სახელ-ედვა, ანუ რაჲ სარგებელ იყო სახელი მისი ზედა-დაძინებად ბაბილოვნსა, ვხედავთ წიგნთა შინა მრავალჯერ თქუმულსა ამას, და სახელისდებაჲ ერთითა მით სახითა მოსწავებად, რამეთუ იტყჳს ესრჱთ: ისუ ნავესი და იისუ იოსედეკისმან და ისუ ზირაქისმან და იესუ უფალი ჩუენი: სახელისმოდგამებისა მისთჳს გამორჩევა იქმნა ერთისა მის სახითა, და არავინ თქჳს და არცა გამოეძიებნ მას, რომელი არა შეჰგავს ერთსა მას სახესა, არამედ თჳთ თავისა თჳსისა სახესა გამოაჩინებს, რამეთუ ითქჳს აბრაამ და გამოიტყჳს თავით თავისასა. და ჰრქჳან ისაკ და არა უჴმს სხუა სახელ სახელსა მისსა. ეგრეცა[5] იაკობ თავით თავისა თჳსისასა გამოაჩინებს, ხოლო რომელთა ზედა სახელი ორი აც, თანა-აც, რაჲთა ერთი იგი ბუნებითისა გამოაჩინოს, რამეთუ ერთსახელობაჲ იგი თავსა თჳსსა ხოლო გამოაჩინებნ.

აწ ერქუმის ბაბილოვნსა აქემენიდოს, რამეთუ არს სხუაჲცა ბაბილოვნი, ციხჱ ერთი და გოდოლი მახლობელად ეგჳპტისა. აწ მეორისა მის სახელისა ზედა-დებითა გუასწავებს, თუ რომელი ბაბილოვნი არს. ითქუა ვინმე ერთი, რომელსა სახელი ერქუა აქემენიდონ, რომელი იყო მამაჲ კჳროს მეფისაჲ, რომელმან მეორედ განაახლა ბაბილოვნი და დასდვა მას სახელი მსგავსად სახელისა მამისა თჳსისა — ბაბილოვნ აქემენიდოსი, რომელსა იპოვების თუალი იგი ძოწეული. და სამკურნალოდ არს სტომაქით სალმობიერთა და (91r) მუცლით სალმობიერთა, რაჟამს ნალესავი ვინმე სჳს. წეს არს თქუმად ყოველთა ადგილთა სახელები, რაჲთა უწყოდმცა, ვინაჲ გამოვალს თუალი იგი ძოწეული ანუ რაჲ სახჱ არს. აწ ვიხილოთ ზაბილონი, რომელ დაიწერა ზედა თუალსა მას ძოწეულსა, ნაწილი მკჳდრობისაჲ იყო ზაბილოვნისა ნაზარეთი, სადა-იგი მიემადლა ქალწულსა მას მიდგომაჲ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესთჳს, რომლისა მსგავს — თუალი იგი ძოწეული, რომელსა დაიწერა სახელი ზაბილონისი, რომელსა აქუნდა სიმდიდრჱ მრავალი ზღჳსაგან. ნანდჳლვე ყოველთა ცის კიდეთა ძლუენნი შეიწირვიან უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა, რომელ არს თავადი საკიდურ პატიოსან. და განკურნნა ყოველნი წყლუ-

---

[1] ორკერძოთაჲ. [2] ქ~ჱ. [3] მტკიცჱ-. [4] ოთხკერძოჲვე. [5] ეგრჱცა.

ლებანი და სალმობანი არა თუ გამოჩინებულთანი, არამედ გამოუჩინებელთანიცა, რომელსა ვერ შემძლებელ არს კაცთაგანი ყოფად. არამედ რამეთუ თჳთ მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ არს, ქმნნა ძალნი დიდ-დიდნი და მიჰმადლა მორწმუნეთა თჳსთა მოტევებაჲ ცოდვათაჲ.

## ႨႠ. ႧႳႠႪႨ ႡჃႥႰႨႪႨႭႬႨ

მეთერთმეტჱ თუალი ბივრილი, რომელი მომრუმედ ჩანნ, ნათლის გამომცემელ არს, ზღჳს ფერ, ხილვითა — იაგუნდის მსგავს. მიხუედა განწესებითა მით საკჳრველად: დაიწერა მის ზედა სახელი იოსეფისი, რამეთუ ესე იყო მეათერთმეტჱ შემდგომად ძმათა თჳსთა, რომელი-იგი უსაკჳრველესად იდიდა შორის ძმათა თჳსთა მისა მიმართვე ლუწოლითა მით ღმრთისაჲთა. და გარდააქცინა წყევანი იგი რუბენისნი კურთხევად და წყმედაჲ მისი გარდააქცია ცხოველებად[1*], რამეთუ წარწყმიდა რუბენ ყოველივე პატივი პირმშოვებისა თჳსისაჲ, რამეთუ წეს იყო რუბენისა პირმშოებაჲ იგი და მღდელობაჲ (91v) და მეუფებაჲ[2*]. და მოუძლურებულ უთმინოვებითა გულის-თქუმისა თჳსისაჲთა იძლია გულის-თქუმითა ჴორცთა თჳსთაჲთა, შეაგინა სარეცელი მამისა თჳსისაჲ[3*], რომლისათჳსცა მართლმსაჯულ იქმნა იაკობი. და შჯიდა უშჯულოვებათა მათ რუბენისთა და აღიღო მისგან მღდელობაჲ და მეფობაჲ. აქუნდა პირმშოებაჲ იგი განწესებული შობითა, გარნა მღდელობაჲ იგი და მეფობაჲ აღიღო მისგან. და შეწირვით წარადგინებდა ლევის მთავრად, ნათესავთა მათ ზედა მღდელობად. და მოიძია მიერითგან და გამოირჩია ნათესავი იგი კეთილი მეუფედ.

მოასწავებს [ა]სულითა[1], რომლისა ნათესავისაგან შობად იყო ქრისტე[2]. და იწყო იაკობ კურთხევათა მათ შინა იუდაჲს ზედა და თქუა: „იუდა, შენ გაქებდენ ძმანი შენნი. ჴელნი შენნი ბეჭთა ზედა მტერთა შენთასა. და თაყუანის-გცემდენ შენ ძენი მამისა შენისანი. ლეკუ ლომის იუდა“[4*].

ჰხედავა, რამეთუ ყოველივე სამეუფოჲ და ჴელმწიფებისა პატივი მისცა მას, და მტერნი მისნი დასცნა ქუეშე[3] ფერჴთა მისთა? ლევი და იუდა იყვნეს, რომელთა მოიღეს პატივი მღდელობისაჲ და შარავანდედებისაჲ. ლევის აქუნდა მღდელობაჲ ნათესავსა მას ზედა, რამეთუ აჩუენა შური თჳსი მძლავრობისაჲ ნათესავთა მათგან ცოლისათა, რამეთუ ცოლი მიცემულ არს საცთურად და შეწევნად და გამოსაცდელად სიმჴნისა, ძლევად და მოღებად გჳრგჳნისა სიმჴნითა, რამეთუ დედაკაცისაგან ყოველნი მოწყდებიან. და ვითარცა იტყჳს ძჱ ზირაქისი, ვითარმედ: „ჴელითა დედაკაცისაჲთა ყოველნი მოვკუდებით და მერმე[4] დედაკაცისა მიერ ყოველნი ცხოველ ვიქმნენით“[5*]. ნანდჳლვე გამობრწყინებულ ნათელი იგი ქრისტჱსი მარიამისგან. განაცხოველნა ყოველნი მორწმუნენი (92r) მისა მიმართ, რამეთუ მრავალთა დედათაგან სირცხჳლი, გინებაჲ და ცოდვაჲ დაიმკჳდრეს[5]. დედაკაცისაგან მრავალნი მჴნდეს და გჳრგჳნოსან იქმნ[ნ]ეს.

---

[1] სულითა („ასულითა“ რ. ბლეიკის გამ. გვ. 67). [2] ქ~ჱ. [3] ქუეშჱ. [4] მერმჱ. [5] დაიმკჳდრჱს.
[1*] შდრ. II შჯ. 33, 6. [2*] შდრ. შეს. 35, 21. [3*] შეს. 49,4. [4*] შეს. 49,8—9. [5*] ზირ. 24,5.

რუბენ დედაკაცისაგან სირცხვლი შეიმოსა, წარწყმიდა მღდელობაჲ და მეუფებაჲ. იოსებ დათრგუნა განბორგებული იგი გულის-თქუმაჲ დედოფლი- სა მის თჳსისაჲ[1*], მჴნდა და დაიპყრა მეუფებაჲ ქუეყანისა მის ეგჳპტისაჲ. და უფლებდა ზედა ძმათა თჳსთა. ლევი მერმე[1] შური აღიღო გინებისა მისთჳს დისა თჳსისა და სირცხვლისაჲ იძია შური უშჯულოთა მათ სიკიმელთაგან[2*]. და მიიწია ნათესავი მისი დიდსა მღდელობასა. იუდა მერმე[1] სინანულითა და მოთმინებითა სძლო გულის-თქუმათა. დაღათუ ჟამ ერთ შედგა წარმდებება- სა თამარის მიმართ, ძის ცოლისა თჳსისა, ხოლო იგიცა ზრახვისა მისთჳს კე- თილისა მომასწავებელ იყო, რომელმან ნათესავად მართლად შეჰრთო თამარ, რომელსა რიცხუსა შეჰრთავს სახარებასა მას თჳსსა მათე[2]. ხოლო იუდას ეგონა ესრჱთ. ვითარმედ უთმინოვებასა გულის-თქუმისასა შევარდა თამარი სიძვითა, და უბრძანა ქვითა დაქოლვაჲ ძის ცოლისა თჳსისაჲ. ხოლო ვითარ მიიწია ზედა საქმესა მას, თქუა: „განმართლებულ არს თამარი ჩემსა უფ- როჲს“[3*]. და მიერითგან არღარა შეეხო იუდა დედაკაცსა, რამეთუ არასადა ვჰპოვებთ, ვითარმცა შემდგომად საქმისა მის თამარის მიმართ სხუაჲ ცოლიმ- ცა ესუა. და თამარიცა არავის შეეხო შემდგომად შობისა მის მართლისა ნა- თესავისა. და ესრჱთ მოთმინებით აჩუენეს საქმჱ სიმჴნისა თჳსისაჲ.

და ესრეთ იუდა აღჳრ-ასხნა გულის-თქუმასა მას მღჳძარებითა და სიმ- ჴნითა და ღირს-იქმნა წევნად მეუფებისა (92v) და საკჳრველად შობისა მის ქრისტჱსისა, ვითარცა-იგი შეჰრთო[3] რიცხუსა მას და ნათესავთა განწესებასა[4] მათე[2] მახარებელმან, დასწერს: „აბრაჰამითგან ვიდრე დავითისამდე[5] ნათე- სავი ათოთხმეტ, და დავითისითგან ვიდრე ტყუენვადმდე[5] ბაბილოვნელთა — ნათესავი ათოთხმეტ, და ტყუენვითგან ბაბილოვნელთაჲთ ვიდრე ქრისტჱსამ- დე[5] — ნათესავი ათოთხმეტ“[4*]. მამათაჲ ხოლო სახელები გამოცხადებულად აღრაცხა, ხოლო დედათაჲ არასადა ვისი რაჲ შერთო რიცხუსა, გარნა ოთხთაჲ ხოლო და მათგანნი რომელნიმე წარმართთაგანნი და რომელნიმე არამართლ- მავალნი. და არასადა მოიჴსენებს მჴნეთა დედათა, რომელნი იყვნეს ბუნები- სა მისგან ნათესავისა ნათესავთა რიცხუსა მას: არცა სარრა, არცა რებეკა, არცა ლია, არცა რაქელი[6], რომელ იყვნეს ჭეშმარიტნი პირველნი. და იუდა იწყებს, და იტყჳს: იუდა შვა ზარა[7] თამარისგან, რომელი-იგი შეურაცხ-უჩნ- და. აღიღოს და განცხადებულ-იყოს ყოველთა, ვითარმედ შერთო სახელი მისი ნათესავთა მათ, რიცხუთა მათ იუდაჲსთა. და არა ხოლო თუ თამარს მოიჴსენებს. არამედ სხუათაცა უცხოთა. და შეჰრთო რიცხუსა ესრჱთ: „ფა- რეზ შვა ესრომი. ესრომ შვა არამ. არამ შვა ამინადაბ. ამინადაბ შვა ნაასონ. ნაასონ შვა სალმუნი. სალმუნ შვა ბოოს რააბისგან“[5*]. და რაჰაბივს იგი არს რაჰაბ მეძავი, და ნუვინ [ჰგონებნ][8] სახელისა ამის განმრავლებისათჳს, ვი- თარმცა სხუაჲ ვინმე ეგონა, ვითარმედ ესე თავადი არს რაჰაბი, რააბ მეძავი, რამეთუ მრავალგზის ითქუმის ქებრონი. და ერქუა მას სახელი [ქ]ებ- რონცა. და მრავალი სახელი არს, რომელი ესრე[9] შემატებით იცვალის. (93r)

მეძვისა მისგან იყო ბოოსი. „ბოოს შვა იობედი რუთისგან“[6*]. დედაკაცი ესე არარაჲთ მახლობელ იყო ნათესავსა მას ისრაჱლისასა. არამედ იყო ესე

[1] მ რმჱ [2] მათჱ. [3] შეერთო. [4] განწესებისა. [5] -მდჱ. [6] საქელი. [7] ზარაჲ. [8] ჰგონებნ (რ. ბლეიკის გამ. გვ. 69). [9] ესრჱ.

[1*] შეს. 39,7—14. [2*] შეს. 34,25—26. [3*] შეს. 38,26. [4*] მთ. 1,17. [5*] მთ 1,3—5; 4, 17—20. [6*] რუთ. 4,20; ვთ. 1,5.

ამონიტელ. ამონ იყო მეორჱ ნაშობი ლოთისი ასულისა მისგან, რამეთუ იყო მეორჱ ნაშობი ნათესავთა რიცხუსა შერთულ ლოთის ცოლისა მისგან სოდომით[1*].

და ესე ყოველი, რომელი იქმნა, მისცემს ყოველთა ნუგეშინისცემასა მოლოდებად სასოვებასა, რამეთუ რომელსა უნდეს კეთილისა მიმართ წარმართებაჲ, არა არს დაყოვნება. ეგრეცა ბოროტისა მიმართ თჳსით ნებსით რბინ. ამის სახისათჳს და დაწერითა მით რიცხუსა შერთავს წმიდაჲ მათე[1] მახარებელი და იტყჳს: „ბოოზ შვა იობედი რუთისგან. იობედ შვა იესე[2]. იესე[2] შვა დავითი. დავით შვა სოლომონ ცოლისა მისგან ურიაჲსისა“[2*], რომელ არს თავადი ბერსაბე[3]. რამეთუ ყოვლადვე განცხადებულ იქმნნეს საქმენი იგი ბერსაბესნი, ვითარ იყვნეს ანუ ვითარ იყო ცოლ ურიაჲსა, ამისთჳს არცაღა სახელი მისი მოიჴსენა, რამეთუ განცხადებულ იყო ყოველთა ურიაჲს სახელითა. ხოლო სახელი რუთისი ვერვინაჲ არს გამოსათარგმანებელ, თჳნიერ სახელისა მის თქუმისა, ანუ თუ ქმრისაგან, გინა თუ წინანდელთა მათგანმცა თქუმულ იყო. ეგრეცა — რაჰაბისი. მის სახისაებრ — თამარიცა.

ხოლო არა თუ უმჴნესთა მათ წინანდელთა დედათაგანნი ვინმე მოიჴსენნა, რომელ სახელოვან იყვნეს შორის ისრაჱლსა და წესითა ქორწინებულ, არამედ მოიჴსენნა უცხოთესლთაგანნი[4] იგი დედანი, რომელნი არა წესიერებით იქორწინნეს. ხოლო ესე ყოველი საცნაურ არს. დაღათუ რომელნი არა იყვნეს ნათესავისაგან აბრაჰამისა და მოიჴსენნეს, მადლმან უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსმან მს(93v)გავსად ჴორციელად შობითა მით აჴოცნეს ცოდვანი მრავალთანი და შეერთნეს სიმართლესა. არა თუ ვითარმცა ცოდვით — ნუ იყოფინ! რამეთუ რომელნი ცოდვასა იქმედ, დაღათუმცა შინაგან იყვნეს, გან-ვე-მცა-ეშორნეს ქრისტესა, არამედ განშოვრებულ ცოდვათაგან და მიახლებულ საქმეთა სიმართლისათა შეერთნიან ტომსა და გუნდსა მართალთასა, მოსავ-ყოფილ კეთილსა მას სასოვებასა ქრისტჱსსა, რომელ მოვიდა და განკაცნა მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ. და შეკრიბნა განბნეულნი შობითა მით ქალწულისა მისგან მხოლოჲსა, რომელი-იგი იყო ორთა მათ ნათესავთაგან: წინადაცუეთილებისაგან და წინადაუცუეთელებისაგან[5]. წყალობითა თჳსითა აცხოვნნა, რომელნი შჯულითა მის[გან] განშოვრებულ იქმნნეს, რამეთუ იყო თავადი თავ საკიდურთა და ერთიცა, რამეთუ ზღუდჱ იგი თჳსად დაამტკიცა და შეზავნა ორნივე ურთიერთას თავისა თჳსისა და შეჰრთო სიმართლესა, რაჲთა არავინ იქადოს წინადაცუეთილთაგანმან, ვითარმედ მათგან გამოჴდა ნაყოფი სიმართლისაჲ. არამედ უწყოდეთ ისრაიტელთა, რომელთა ქრისტჱს მიმართ ჰრწმენა, ვითარმედ ჭეშმარიტი იგი კლდჱ, რომელ შეურაცხ-იქმნა მაშენებელთაგან, ჩუენ ყოველთათჳს არს თუალ პატიოსან, რომელ მოვიდა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[6] და შეეყო ორკერძოჲთვე იგი თავისა თჳსისა: რაჰაბი — უცხოთესლთაგან. რომელმან-იგი განიშორნა ცოდვანი, და სოლომონ ისრაიტელი ნათესავისაგან იუდაჲსი; და მერმე თამარი ფილისტიმელთაგან და იუდა ნათესავისაგან აბრაჰამისი კურთხეულისაჲ; რუთი ამონელთა და სოდომელთაგან, ბოოს — იუდაჲსგან და ნათესავისა,* ... (94r) და შური არს გესლ და მჴეც ბოროტ. „მჴეცმან ბოროტმან შეჭამა და

[1] მათჱ. [2] იესჱ. [3] ბერსაბჱ. [4] ოცხო- [5] -დაუცუეთილებისაგან. [6] ქ~ჱ.
[1*] შეს. 19, 38. [2*] მთ. 1, 5.
* აქ ხელნაწერს ერთი ფურცელი აკლია.

მჴეცმან ბოროტმან წარიტაცა“...[1*] ნანდჳლვე მჴეც ბოროტ არს გარდარეული შურობაჲ. და მუნვე შეერაცხა სახლსა მას იაკობისსა, ვითარმედ შვილი იგი მისი მომკუდარ არს. ხოლო იოსები მეფედ დადგომილ იყო ეგჳპტეს. და სისხლითა შებღალულ არა თუ იოსები იყო, არამედ სამოსელი იგი მისი. ეგრეცა ისრაჱლმან მიყვნეს ჴელნი მათნი მჴსნელისა მის მიმართ.

ღმრთეებისა* ჴელთ-დებად ვერ ეგებოდა, რამეთუ უვნებელ არს ღმრთეებისა ბუნებაჲ, ხოლო გამოსცემს სისხლსა ჴორცი იგი საუფლოჲ. უვნებელ არს ქრისტე[1] და ივნოცა მერმე[2] ქრისტემან. ივნეს ჴორცთა მათ საუფლოთა. არა თუ განშორვებულ იყო ღმრთეებისა მის ბუნებისაგან, არამედ განუყენებელ იყო ღმრთეებისა მის ბუნებისაგან, რომელ ჴორცთა მათ შეერთებულ იყო. ხოლო ღმრთეებისა ბუნებამან არა ივნო, არამედ თავ ნებით იყო კაცებასა მას თანა, რამეთუ თითოვეულთაჲ მათ განუყენებელი ბუნებაჲ იყო ქრისტჱს ვნებაჲ იგი ჩუენთჳს ჴორცითა. რამეთუ არა თუ ვნებაჲ იგი განეშორვა და არცა კაცებაჲ იგი განეყენა, რამეთუ განუშორვებელ და განუყენებელ იყო ერთობაჲ ძისა მის ღმრთისაჲ. და არს შეუყოფველ ერთობასა ღმრთეებისასა და კაცებასა ერთ უფალ, ერთ ქრისტე[1]. „უკუეთუმცა ეცნობა უფალი იგი დიდებისაჲ, არამცა ჯუარს-აცუეს[2*]. უფალ დიდების ითქუმის და კაცებაჲ ესე ერთობით ღმრთეებასა მას. და ვითარცა სამოსელი სისხლითა დასოლვებულ და შეღებული არნ სამოსელსა, ხოლო დასოვლებაჲ[3] სისხლითა არა ჰგონიენ სამოსელსა[4], გარნა სამოსლისა მის ხოლო ქრისტჱსისა, სისხლითა მით სამოსლისაჲთა ითქუმის სიკუდილი მისა, რომელ ჰმოსიედ სამოსელი იგი[3*]. დაღათუ იოსები არა მომკუდარ იყო (94v), ითქუმოდა ჴორცთა მათ ზედა, რომელთა ემოსა სამოსელი იგი, და ჴორცთაჲ მათ დაღებვაჲ იგი სისხლითა მისწუდებოდა, არამედ სამოსელი იგი იყო დაღებულ სისხლითა. და არა ჰგონიენ დაღებვაჲ იგი სისხლითა სამოსელსა, არამედ მისა, რომელსა შეუმოსიეს იგი. ეგრეცა ვნებანი იგი ვერ შესაძლებელ არიან ღმრთეებასა მას, არამედ შეერთებულ არს ღმრთეებასა მას, რაჲთა ღმრთისა მიერ იყოს ჩუენდა ჴსნაჲ. და ნუ იყოფვინ ჩუენი სასოვებაჲ კაცისა მიმართ, არამედ — ღმრთისა მიმართ, რამეთუ წერილ არს, ვითარმედ: „წყეულ იყავნ, რომელმან დადვას სასოვებაჲ კაცისა მიმართ“[4*], რაჲთა ნუმცა ვინ იტყჳს, ვითარმედ ღმრთეებასა მას ევნო. შეიმოსნა ვნებისანი და რომელ-იგი უვნებელ იყო ვნებისაგან, რეცა თუ უვნებელისა მის შერაცხილ არიან ვნებანი იგი, რაჲთა ვნებისაჲთა მით ჩუენი განაქარვოს ვნებაჲ და სიკუდილი.

ესრეთცა სახლსა მას ისრაჱლისასა ვიდრე დღენდელად დღედმდე[5] ითქუმის სახელი ქრისტჱსი. და ქრისტე[1] მეუფჱ არს უფალი. ვითარცა აქუნდა სამოსელი იგი იოსებისი ძეთა მათ იაკობისთა და მიუთხრობდეს მამასა თჳსსა სიკუდილსა მას იოსებისსა და იოსები მეფობდა მეგჳპტელთა ზედა, ესრე-სახედ[6] აქუნდეს ჰურიათა მათ, მსგავსად სამოსლისა მის იოსებისა, ჴორცნი იგი ჯუარ-ცუმულისანი და კრძალვით დადვეს იგი სამარესა მას და დაჰბეჭდეს განკრძალვით საფლავი იგი[5*]. და ევედრებოდეს პილატეს, რაჲთა უბრძანოს

---

[1] ქ~ჱ. [2] მერმჱ. [3] ასეა. [4] სამოსსელსა. [5] -მდჱ. [6] ესრჱ.

[1*] შეს. 37,33. [2*] I კორ. 2, 8. [3*] შეს. 37, 31. [4*] იერ. 17,5. [5*] მთ. 27, 66.

* აშიაზე სინგურით: ქანწილი და მთავრული დიდი ღ, რომლის ქვეშ სინგურითვე: სარწმუნოებისათჳს.

ურის კაცთა მათ დაცვად საფლავისა მის კრძალვით[1*]. და ვითარცა სახლსა მას იაკობისსა აქუნდა სამოსელი იგი იოსეფისი და იოსები მეუფებდა ეგჳპტეს, ესრჱთცა ქრისტე[1] მეუფჱ ყოველთაჲ — შთასრულ ჯოჯოხეთა. და განჴსნნა კრულებანი (95r) ადამისნი, რომელ შეკრულ იყვნეს ბოროტისა მის მძლავრისაგან. დიდმან მეუფემან ქრისტემან და მძლავრ შეკრა და მოკლა მძლავრებაჲ იგი ეშმაკისაჲ, რომელ არს სიკუდილი, და იავარ-ყო სახლი მისი, რომელ არიან უფსკრულნი ჯოჯოხეთისანი, და წარმოტყუენა წარტყუენულნი იგი სიკუდილითა და სულნი ყოველთანი განარინნა ძლიერებისაგან უცებებისაჲსა[2] და ცოდვილთა შეცოდებისაგან და მწარისა რისხვისაგან. ამას ყოველსა იქმოდა ძლიერებითა თჳსითა მეუფჱ დიდი ქრისტე[1] იესუ. და ამას ნუვინ ჰგონებნ, ვითარმცა ესე ხოლო იყო, ვითარმედ რომელნი ცოდვასა ქუეშე[3] იყვნეს, იგი[ნი] ხოლო იჴსნნა. არამედ გულისხმა-ყავნ სახისა ამისგან, რამეთუ იგივე ცოდვაჲცა აჴოცა და ჴელმწიფებაჲ ცოდვისაჲ — სიკუდილი მოკლა. და განათავისუფლნა ყოველნი ცოდვისა და სიკუდილისაგან და აჴოცა ჴელმწიფებაჲ სიკუდილისაჲ, რომელ არს ესე მძლავრობაჲ მისი. ხოლო რომელი ამიერითგან თავისა თჳსისა გამოშობდეს ზრახვასა ზაკულებისასა და ცოდვასა, თჳსსა თავსა აბრალენ შეცოდებათათჳს*... ხოლო აღდგომისა ვერ ჴელმწიფე[4] არს დაყენებად, რამეთუ განქარდა ჴელმწიფებაჲ სიკუდილისაჲ. ხოლო არა თუ რომელნი-იგი ცოდვენ და არა შეინანონ შეცოდებაჲ იგი, არა არს, ვითარმცა არა დაისაჯნეს. რამეთუ იტყჳს ესრე[5], რომელმან გამოიყვანნა კრულნი სიმჴნითა თჳსითა[2*] მითურთით, რომელთა განამწარეს და რომელნი დამკჳდრებულ იყვნეს სამარებსა[2*]. და არა ხოლო თუ განმამწარებელთასა იტყჳს, და რომელნი განმწარდეს და რომელთაცა განამწარიან. რამეთუ აღდგომასა მას ქრისტჱსსა მრავალნი მკუდარნი აღდგეს, რომელნი დამარხულ იყვნეს სამარებსა, რამეთუ იტყჳს: „მრავალნი წმიდათაგანნი აღდგეს და შევიდეს (95v) მის თანა წმიდასა მას ქალაქსა იერუსალჱმსა“[3*]. და იყო აღდგომაჲ** მათი საკჳრველ დიდ, რომელსა წამებულ იყო აღდგომისა მის უფლისა. რამეთუ რომელნი-იგი აღდგეს, იყვნეს კაცნი განმწჳსებულ და განსრულებულნი დღითა, რომელთა იცოდეს მიგებაჲ სიტყჳსაჲ და მოსაგებელი სიტყჳსაჲ სმენად და გულისხმის-ყოფად. რომელნი იყვნეს ვითარ ოცდაათის წლის ჵდენ და რომელნიმე ოც წლის, რომელნი შემძლებელ იყვნეს ცნობად ძმაჲ ძმისა და მამაჲ შვილისა და შვილი მამისა. და ჰკითხვიდეს მათ, რომელნი-იგი აღდგომილ იყვნეს, თითოვეულად ნათესავთა და მეცნიერთა, ვითარმედ: შენ ესე სახელი იგი ხარ? და მათ მიუგიან, ვითარმედ: ეგე სახელი ჩემი არს. და თქჳან, ვითარმედ: ამის ადგილისა სამარისაგან აღდგომილი მოსრულ ვარ და თქუენ ესე სახელი გრქჳან. და ჰკითხვედ, ვითარმედ: ვინაჲ მოხუალთ? მათ მიუგიან: აღვდეგით და მოვედით. და მიუგიან უ[რ]თიერთას — შვილმან მამასა და მამამან შვილსა: რაჲ იყო ანუ ვითარ აღსდეგით? მიუგეს და ჰრქუეს აღდგომილთა მათ: წინა სამისა დღისა რაჲ საქმჱ იქმნა თქუენ შორის? და იყო ნათესავი იგი ისრაჱლისაჲ დაჴსნილ და მოვიწყე. მიუგეს და ჰრქუეს, რომელნი-იგი აღდგომილ იყვნეს: რომელსა საქმესა იტყჳთ, აქა არარაჲ ქმნულ არს. მიუგეს აღდგომილთა მათ:

---

[1] ქ~ჱ-. [2] უცებებისაჲთა. [3] ქუეშჱ. [4] ჴელმწიფჱ. [5] ესრჱ.

[1*] მთ. 27, 63—65. [2*] შღრ. ფს. 67,7. [3*] მთ. 27,52—53.

* აქ ტექსტს უნდა აკლდეს. ** აშიაზე სინგურით: მკუდართა აღდგომისათჳს.

არა უწყით, რამეთუ ქუეყანაჲ შეიძრა და უფსკრულნი აღიძრნეს და ქუესკნელნი ჯოჯოხეთისანი დაემჳუნეს? და თქუენ მას დღესა რასა იქმოდეთ ანუ რაჲ იყო საქმჱ იგი? ხოლო მათ მოიჴსენეს და თქუეს: ერთი ვინმე მაცთური, რომელსა ერქუა იესუ, შევიპყართ და ჯუარს-ვაცუთ[1]. ხოლო აღდგომილთა მათ აღიმაღლეს ჴმაჲ და იტყოდეს: ვაჲ თქუენდა! იგი იყო, რომელი მოვიდა ჩუენდა და ზღუდენი ჯოჯოხეთისანი დაამ(96r)ჴუნა და განჰჴრნა საკრველნი სიკუდილისანი ძლიერებითა თჳსითა და აღგუადგინნა ჩუენ სამარეთაგან ჩუენთა. და აღესრულა თქუმული იგი, რომელსა იტყჳს: „აღდგენ მკუდარნი და აღემართნენ ყოველნი, რომელნი დამკჳდრებულ არიან სამარებსა"[1*]. და აჩუენოს უფალმან ცხორებისამან გაჰრილ საკრველნი სულთანი ძალითა თჳსითა, რომელნი შეყენებულ იყვნეს ჯოჯოხეთს შთასლვითა მისითა ჯოჯოხეთა, რაჲთამცა არავინ თქუა, ვითარმედ სულნი ხოლო აღმოიყვანნა ჯოჯოხეთით. ამისთჳს მრავალნი ჴორცნი წმიდათანი აღადგინნა მიცემითა მათა სულნი იგი. მოვიდეს და შემოჴდეს ქალაქსა ამას იერუსალჱმსა და რომელნი განმწარებულ და შეყენებულ იყვნეს ჯოჯოხეთს სულნი და ჴორცნი მათნი სამარებსა და აღდგომილნი სულითა და ჴორცითა შევიდეს ქალაქად და განეცხადნეს მრავალთა და მოაჴსენებდეს, რომელთა განამწარეს უფალი, და რომელთა შეიპყრეს უფალი თჳსი და ჰგუემდეს. ესე იყვნეს მოწამე[2] აღდგომისა მისისა. კეთილად განწესებულ არს თუალი ბჳრილი, რომელ არს მომრუმე[3], სისხლის ფერ და მობერმე[4], რომელი მსგავს არს სისხლითა დაღებულსა მას სამოსელსა იოსებისსა, რომელი შეალტვეს სისხლითა ძმათა მათ და მიუძღუანეს მამასა თჳსსა იაკობს[2*].

კეთილად მერმეცა დაიწერნეს ფერნი თუალისა მის ბჳრილისანი, მოასწავებენ ყუდროვებასა და სიმშჳდესა და სიწმიდესა იოსებისსა, რომელი სიბრძნითა მიიწია ფლობილებასა და ჴელმწიფებასა და საყუარელ-ყოფასა ფარაოჲსსა და მეგჳპტელთა მათ და ყოველსა სოფელსა, ვითარცა-სახედ თუალი ბჳრილი განედგმის გჳრგჳნსა შარავანდედთასა (96v) და ედგმის გჳრგჳნსა და სამკაულსა დედათა აზნაურთასა და შთაისუმის ბეჭედსაცა ჴელმწიფეთასა და დიდ-დიდთასა. და შეამკობს ყოველთა თუალი ბჳრილი, რომელ პატივ არს ყოველთა. ესე ყოველი გონება სახილველ არს თუალსა მას ბჳრილსა.

ვიწყო აწ გამოთქუმად მეათორმეტისა მის თუალისა, რამეთუ არს შეკრებაჲ და აღსრულებაჲ თუალთა მათ ყოველთაჲ, რომელნი განდგმულ არიან ზედა სიტყუერსა და საშჯელისა მას ფიცარსა.

## ႨႡ. ႧႳႠႪႨ ႴႰႺႾႨႪႨ

მეათორმეტჱ თუალი — ფრცხილი. და არს დიდად მწითურ ფერი მისი. და სათნო არს ესე ასულთა შარავანდედთასა და მდიდართა და ჴელმწიფეთა. და გამოქმნიან სასუმლად და არა განიშოვრიან.

არს სხუაჲცა თუალი ფრცხილი მსგავს ამისა[5], რომლისა ფერი თჳსი სპეტაკის ფერ, მსგავს ფერწმიდისა მანისა და მსგავს მარმარინოჲსა. და არს მას შინა მრავალი ფერი განფენილ მსგავსად მეწამულისა. და არს შუენიერ ხილ-

---

[1] -ვაცჳთ. [2] მოწამჱ. [3] მომრუმჱ. [4] მობერმჱ. [5] ამისსა.

[1*] ეს. 26,19. [2*] შეს. 37,31.

ვაჲ მისი და არს სიმწჳსით, რაოდენცა ვინ ქმნა სასუმლად. ხოლო ადგილსა მას არასადა ვჰპოვებთ, რომლისაგან გამოვალს. ხოლო გუასმიეს ესრე[1], ვითარმედ ქუეყანასა მას ჰინდოეთისასა იპოვების, ეთიოპიას და თებაიდით კერძო და სხუათაცა ადგილთა მრავალთა.

საკჳრველ არს თუალი ესე, რომელსა ზედა გამოიქანდაკა და გამოიხატა და დაიწერა სახელი ბენიამენისი შემდგომითი შემდგომად ძეთა მათ ისრაჱლისათა[2]. რამეთუ ესე არს უმრწემეს ძეთა მათ იაკობისთა, ეგრეცა თუალი ესე არს შემდგომ და დასასრულ სიტყუერსა მას ფიცარსა. უმრწემეს იყო ბენიამენი და ყოვლისა წინა მეფობდა იგი ისრაჱლსა ზედა, რამეთუ საულ, ძჱ კისისი, ბენიამენის ნათესავისაგან იყო[1*], რომელი პირველ მეფობდა (97r) ძეთა მათ ზედა ისრაჱლისათა და მსაჯულნი დადგებოდეს ამის ნათესავისაგან, რომელნი შჯიდეს ისრაჱლსა, ვითარცა მეფენი.

და სხუანიცა ჴელმწიფენი და ძლიერნი აღდგებოდეს ამის ნათესავისაგან, რომელთაგანცა იქმნა საულ მეფჱ ვიდრე მეფობადმდე[3] დავითისა, რომელი იყო ნათესავისაგან იუდაჲსი. და შემდგომად ტყუენვისა მის ბაბილოვნელთაჲსა მრავალნი აღდგეს ნათესავისა მისგანნი, რომელთა იჴსნეს ისრაჱლი. ნათესავისა ბენიამენისი იყო ესთერ, ასული ამინადაბისი, მარდუქეს მამის ძმისაჲ. ამის ნათესავისაგან იყო მარდუქეცა[4], ძჱ იაერისი, რომელ იყვნეს დიდნი და წინამძღუარნი და მასწავლელნი ისრაჱლისანი. ბენიამენის ნათესავისაგან პირველ გამოჩნდა საულ მეფედ, რომელმან იჴსნა ისრაჱლი მტერთაგან. და შემდგომად წარტყუენვისა მის ბაბილოვნისა ბენიამენის ნათესავისაგან იყო ესთერ, რომლისა გამო იჴსნნეს წარტყუენულნი იგი.

ნანდჳლვე საკჳრველ არს ხილვაჲ თუალისა მის ფრცხილისაჲ. ითქუმის ესე მერმე[5] შჯულსა საკუმეველად სულნელად, რაჟამს ნელსაცხებელთა სულთა შესზავებედ (sic) და საკუმეველთა უკუმეველ და თქჳან: ესე არს საკუმეველი ფრცხილი, შტახში და ქალბანაჲ და ფრცხილი.

არს მერმე[5] სხუაჲცა ფრცხილი, რაჟამს სულნელთა ნელსაცხებელთა ვინმე შესზავებნ (sic) და შეზავებულსა მას განჰმზადებნ ნიჟარსა თუალისა ფრცხილისასა. და შთასხმულ მას შეიზავნიან საცხებელნი იგი სულნელნი.

და აწ რაჲთა არა განვაგრძვოთ თქუმად ყოველი ბუნებაჲ დაყოვნებითა მრავალ ჟამთაჲ თქუმად ფრცხილისა მისთჳს და საკუმეველთა და ნელსაცხებ(ელთა) (97v) მათთჳს, აწ დუმილით თანა-წარვჰჴდე ამას ადგილსა და ვიწყო სხუათა მათ გამოთქუმად შემდგომითი შემდგომად.

ქეთილად დაიწერა სახელი ბენიამენისი ზედა თუალსა მას ფრცხილსა, რამეთუ არს ფრცხილი საყუარელ შარავანდედთა; და სძალთა დიდად საყუარელ იყო ნანდჳლვე ყუდროვებისა და სიმშჳდისა მისისათჳს, რამეთუ იყო ზურგ და მცველ მისა და ძმისა თჳსისა იოსებისა. ნანდჳლვე მართლად უყუარდა იოსებს ბენიამენი და მისცემდა უმეტჱს ძმათასა ხუთსა ნაწილსა. საყუარელ იყო ბენიამენი მამისა თჳსისა და ძმათა თჳსთა, რამეთუ იყო იგი თავადი და ნათესავი მისი მოისარ და მბრძოლ და მრავალთა ადგილთა განარინებდეს ისრაჱლსა. ს[აყ]უარელ იყო ღმრთისაცა ბენიამენ, რამეთუ ჰხუედა იერუსალჱმი ნაწილად მკჳდრობისა და სადა-იგი ტაძარი და საკურთხეველი აღიშენა და სადა-იგი შეიწირვოდეს მსხუერპლნი შეწყნარებისანი ღმრთისა

---

[1] ესრჱ. [2] იჱლი~სათჲ. [3]-მდჱ. [4] მარდუქჱცა. [5] მერმჱ.
[1*] შდრ. I მეფ. 9,2.

შიმართ. ესე იქმნა პირველ დადგომილ მეუფედ. და მიუტევებდა ჴელმწიფებასა მას იუდას. და შემდგომად ტყუენვისა მის მჴსნელნი გამოჩინებად იყვნეს ნათესავისაგან ლევისი ნათესავსა მას ზედა ისრაჱლისასა.

ნანდჳლვე შემდგომად ყოველთა მოციქულთასა გამოჩნდა რჩეულად პავლე[1] მოციქული ნათესავისაგან ბენიამენისი. ვითარცა ბენიამენი შემდგომ იყო ყოველთა ძმათა, ეგრეცა ესე — გამორჩეულ შემდგომად, და ვითარცა ბენიამენი — საყუარელ ყოველთა, მსგავსად თუალისა ფრცხილისა, ეგრეცა პავლე[1] მოციქული შუენიერ და საყუარელ იყო ეკლესიათა და ყოველთა მორწმუნეთა „ჭურ რჩეულ“[1*]. და ვითარცა საყუარელ არს მეფეთა და სძალთა თუალი ფრცხილი (98r) და სასუმლად თჳსა განჰმზადიან მისგანი, ნანდჳლვე მოციქულად გამოჩინებულ ღმრთისა მიერ პავლე[1] წმიდისა სძლისა ქრისტჱსა, რომელ არს ეკლესიაჲ, მიუპყრობს სასუმელსა მას სულიერსა, რომელი მოემადლა მას ღმრთისა მიერ. და იკითხვედ[2] წიგნსა მოციქულისასა და სამოციქულოთა მათთა ერთსა ჟამსა წელიწადსა შინა, ხოლო წიგნი პავლჱსი ყოველთა დღეთა და ჟამთა სულიერითა მით სასუმლითა მოჰრწყვენ და განაძღებენ ეკლესიასა ღმრთისასა.

ესე იგი არს ნაწილი ბენიამენისი უმეტჱს ხუთ წილ ძმათა თჳსთა. და მერმე[3] ბარძიმი იგი იოსებისი იპოვა ძაძასა შინა ბენიამენისსა, რომელი შთავისმე-ედვა. ამას ეტყოდა სამოველ წინაჲსწარმეტყუელი საულ მეფესა, რომელი იყო ნათესავისაგან ბენიამენისი: შენდა არიან კეთილნი ისრაჱლისანი და სახლისა მამისა შენისა[ნი][2*]. რაჲ-მე რაჲ არიან კეთილნი იგი ისრაჱლისანი? ესე არიან წმიდანი ზრახვანი, რომელ გამოჩნდეს პავლჱს მოციქულისა მიერ. შეიწირვოდეს ნანდჳლცა საულის მეფისა მის ისრაჱლისა ძღუენნი და საფასენი და ყოველნივე კეთილნი სახლისა ისრაჱლისა[ნი]. არამედ უფროჲს და უმეტჱს პავლე[1] თავისა თჳსისა გამოაჩინებს ამას: ისრაიტელ თუ არიან? მეცა. ნათესავნი თუ აბრაჰამისნი არიან? მეცა“[3*]. და მერმე იტყჳს: „ჰებრაელი ებრაელთაგან, ნათესავით აბრაჰამისი, გუნდისა მისგან ბენიამენისი, შჯულითა ფარისეველ. და ვიქმენ შჯულისა მისგან მამათაჲსა შურის-მეძიებელ“[4*]. და სხუაჲცა იგი, რომელსა იტყჳს შემდგომითი შემდგომად და ამისთჳს დაწერილ არს მისთჳს. და ას და მეათექუსმეტესა ფსალმუნსა იტყჳს: „მრწმენა მე (98v) რასაცა ვიტყოდე“[5*]. იქმნა თანა-მგალობლად დავითისა. იტყჳს წიგნთა მათ შინავე თჳსთა პავლე[1] მოციქული: „და ჩუენცა გურწმენა, რომლისათჳს-ესე ვიტყჳთ“[6*]. აქა დავითს უთქუამს ამის სახისათჳს და აღესრულა სულიერად პავლჱს ზედა, რამეთუ თქუა „მეცა მრწამს, რომლისათჳს-ესე ვიტყჳ[7*], რომლისაჲ გურწამს“. რაჟამს მივიდოდა დამასკედ და უფალი გამოეცხადა მას ზეცით და ჰრქუა: საულ, საულ, რაჲსა შედგომილ ხარ დევნად ჩემდა? და ჰრქუა საულ: ვინ ხარ შენ, უფალო? ჰრქუა ქრისტემან: მე ვარ იესუ, რომელსა შენ მდევნი. და ამისა შემდგომად ჰრქუა: შევედ ქალაქად და მუნ გეთხრას, რაჲ-იგი ღირდეს საქმედ შენდა. და მერმე[3] იტყჳს: აღდგა და ვერ ხედვიდა, მიჰყრეს ჴელი და შევედ ქალაქად“[8*]. ამას იტყჳს შემდგომად საფსალმუნჱ იგი: „და მე დავმდაბლდი ფრიად“[9*], რამეთუ პირველ იტყჳს:

---

1 პავლჱ. 2 იკითხევდ. 3 მერმჱ.

1* საქმე 9, 15. 2* I მეფ. 9, 20. 3* II კორ. 11, 22. 4* ფილ. 3, 5—6. 5* ფს. 115, 1. 6* II კორ. 4,13. 7* II კორ. 4,13. 8* საქმე 9,1—8. 9* ფს. 115,1.

აღსრულ ეტლთა და დიდითა განლაღებითა თავის-მოთნებით წარმოვემართე. და ვითარცა მთხოველი ჴელ-პყრობით შევჰყავ, რამეთუ პირველ დაბნელებულ იყვნეს გონებანი ჩემნი, რამეთუ ვიყავ ღმრთის მბრძოლ. ხოლო აწ ღმერთმან დააბნელნა თუალნი ჩემნი, რაჲთა განმსწავლოს მე და რაჲთა აღეხუნენ თუალნი გულისა ჩემისანი და მოვიდე ღმრთისა ცნობასა. ნანდჳლვე ესე არს, რომელსა იტყჳს დავითი: „და მე დავმდაბლდი ფრიად“, განმსწავლა მე ღმერთმან, განმაშორვნა ჩემგან წარმდებებანი და დამამდაბლა მე და გამოაცხადა ჩემ ზედა საშინელებაჲ თჳსი. დაკჳრვებულ ვარ და ვიცი და აწ ჴელ-პყრობით შევალ დამასკედ, რომლისათჳსცა იტყჳს: „მე ვთქუ განკჳრვებასა ჩემსა, ვითარმედ ყოველი კაცი ცრუ არს“[1*]. ნანდჳლვე განსაკჳრვებელ არს, რამეთუ პირველ ეტლთა შინა და აწ ვითარცა მთხოველი ჴელ-(99r)პყრობით მივჰყავ, მაშინ სავლე[1] და აწ — პავლე[2]. პირველ — მდევარ, და აწ — მოციქულ[2*]. ნანდჳლვე სიტყუად ჴერ-არს ჩემდა. მე ვთქუ განკჳრვებასა ჩემსა, რამეთუ ყოველი კაცი ცრუ არს, რამეთუ ყოველი, რომელი მესმოდა იერუსალჱმს, ნაცილ იყო. წარმოვიღე წიგნები მათგან, რაჲთამცა შერაჲმე-ვეწიე მღდელთმოძღუართა მათ[3*], რამეთუ ტყუვიედ სამე[3] და იტყჳედ, ვითარმედ წარიპარეს მოწაფეთა მათ აღდგომილი იგი, და უფალსა მას კაცად იტყოდეს, და მომაქცეველსა მას შეცთომილთასა მაცთურით ჰხადოდეს. ნანდჳლვე დაცემასა მას ჩემსა და დაბრმობასა [ვთქუ][4]: ც[რ]უ არიან ყოველნივე კაცნი, რამეთუ რომელი-იგი მოკუდა და დაეფლა და მიიპარა მოწაფეთა მათ მიერ, აწ ვითარ ჩემდამო ზეცით იტყოდა და თქუა, თუ, ვითარმედ სიტყუაჲ ხოლო იყო. თუალთაჲ ესე დაბრმობაჲ შეატყუებს და განანათლებს გონებათა დაბრმობილთა.

და ამისა შემდგომად, ვითარ შევიდა დამასკედ და განათლდეს თუალნი მისნი, ჰრწმენა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[5], იტყოდა და ქადაგებდა გზასა ჭეშმარიტებისასა[4*]. და შემდგომად ამის ყოვლისა მოიღო უფლისაგან ნაცვალად უკეთურებათა მათთჳს, განშიშულებულ კეთილთა შინა სამართალთა, ჰმადლობდა და იტყოდა: „რაჲ მივაგო უფალსა ყოვლისავეთჳს, რომელი ესე მომცა მე?“[5*] მდევარ ვიყავ — ღირს-მყო მოციქულებად, მგმობარ ვიყავ — ღირს-მყო მე საღმრთოთა მათ სახილავთა ზეცისათა, უმეცრებით შეცთომილებასა შინა ვიქცევოდე — გამომიცხადნა მე ზრახვანი დიდნი და საშინელნი. და იტყჳს: „რაჲ მივაგო უფალსა ამის ყოვლისათჳს, რომელი ესე მომცა მე“?[6*]. რაჲ-მე შეჰგავს მისაგებელი სიკუდილისა მისთჳს ძისა ღმრთისა, გარნა სასუმელი იგი ხოლო, რომელ შესუა უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან? (99v) აწ იგი „სასუმელი ცხორებისაჲ მოვიღო და სახელსა უფლისასა ვხადო“[7*]. ესე არს, რომელსა-ესე იტყჳს: სიკუდილი იგი ქრისტჱსი თავსა ჩემსა შევიმთხჳო, რომლისათჳსცა ეტყოდა უფალი თჳსთა მათ მოწაფეთა, ვითარმედ: „სასუმელი იგი, რომელ ჩემდა შესუმად არს, შეუძლოთ სამე[3] სუმად?“[8*]. და ამისა წადიერად პავლე[2] იტყოდა: „სასუმელი ცხორებისაჲ მოვიღო და სახელსა უფლისასა ვხადო“[9*]. და იტყჳს: „დაღათუ სიკუდილდმდე[6]. დაღათუ ურვანი მოიწინენ სახელისათჳს უფლისა, მე არა უვარ-ვყო, არცა ფართოვებასა და არცა იწროვებასა, არცა დაუტევო და არცა განვეშორო

---

[1] სავლჱ. [2] პავლჱ. [3] სამჱ. [4] ვთქე (რ. ბლეიკის გამ. გვ. 82). [5] ქ~ჱ. [6] -მდჱ.

[1*] ფს. 115,2. [2*] შდრ. საქმე 13,9. [3*] შდრ. საქმე 9,2. [4*] შდრ. საქმე 9,18. [5*] ფს. 115,3. [6*] ფს. 115,3. [7*] ფს. 115,4. [8*] ვთ. 22,23. [9*] ფს. 115,4.

სახელსა მას მაღლისასა“. და რამეთუ ესე ესრჱთ არს, გამოაცხადებს შემდგომი იგი სიტყუაჲ, ვითარმედ: „პატიოსან არს წინაშე უფლისა სიკუდილი წმიდათა მისთაჲ“[1*] და სხუაჲ იგი, რომელსა იტყჳს შემდგომითი შემდგომად. ნანდჳლვე კეთილ და შუენიერ არს ფრთხილთა თუალთაგან სასუმელი, რომელ მიეპყრა სძალსა მას, რომელ არს ეკლესიაჲ. რომელი მოჴდა და წარმოაჩინა ბენიამენ ნათესავისაგან თჳსისა, პავლე[1], რომელმან ასუა სასუმელი ღმრთის მეცნიერებისაჲ და სიხარულისაჲ ყოველთა ცის-კიდეთა. და მიეგო ხუთ წილად ნაწილი შრომისა მისისაჲ, ვითარცა ბენიამენს, რამეთუ იტყჳს ესრე[2]: „ხუთ გზის და ვივნე“[2*]. ჩას, რამეთუ ერთისა ხუთ წილად ნაშრომსა მოღებად რბიოდა, ვითარცა თჳთ იტყჳს, ვითარმედ: „ყოველთა უმეტჱს ვშუერ“[3*]. და რაჲთა არა თავსა თჳსსა ქებაჲ მისცეს, იტყჳს: „არა თუ მე, არამედ მადლი იგი, რომელ მომეცა“[4*].

ნანდჳლვე „მგელ მტაცებელ — ბენიამენ, რომელი განთიად ჭამადსა თჳსსა ჭამდა და მიმწუხრი განუმზადებდა“[5*] და დაჰკრებდა. განახლებული განჭაბუკნებოდა ბენიამენ (100r) ჴელითა პავლესითა, რამეთუ სიჭაბუკესა თჳსსა მგელის-სახედ[3] პავლე[1] იტაცებდა და დაჰგლიდა ძუალთა და ჴორცთა მრავალთასა. ესე არს, რომელსა იტყჳს, ვითარმედ ჭამადი განთიადისაჲ ჭამოს და მიმწუხრი იგივე[6*]. რაჟამს მიიწია სისრულესა, მოიღო საჭმელი იგი სულიერი და მიჰფინა ყოველთა საღმრთოჲთ კერძოჲ იგი მოძღურებაჲ. რომელი-იგი სადამე მოსრვიდა და მოსწყუდიდა (sic), რომელ ქრისტჱს მიმართ მორწმუნენი იყვნეს. ხოლო მერმე თავსა თჳსსა ასხურებდა და ზრდიდა, ვითარცა-იგი იტყჳს, ვითარმედ: გა-მცა-უფენ და მივსცემ. და მერმე იტყჳს მუნ ბენიამენ, ჭაბუკი საკჳრველი[7*], ვითარ იტყჳან საღმრთონი წიგნნი. და არა იტყჳს ბენიამენი ხოლო მუნ, არა ხოლო ბენიამენი, არამედ იტყჳს მუნ ჭაბუკისაცა. და ვინ არს, რომელი ამას იტყჳს? რომელ არს უმრწემეს ძმათა თჳსთა. არამედ ნათესავისა მის ბენიამენისა — პავლე[1] ჴდომით განჭაბუკნებოდა. და შემდგომად იქმნა მოციქულ რჩეულ. და არა თუ მუნვე იერუსალჱმს გამოეცხადა ამას საღმრთოჲთ კერძოჲ იგი სასწაული, არამედ მისლვასა მას მისსა დამასკედ, რამეთუ მუნ იტყჳს, ვითარმედ ბენიამენ სიჭაბუკესა თჳსსა საკჳრველ. ეგრეცა პავლე[1] შეძრწუნებული და დაკჳრვებული იტყოდა: „შენ ვინ ხარ, უფალო?“[8*]. ჴმაჲ იყო პავლჱსა და თქუა: მე ვარ იესუ, რომელსა შენ მდევნი“[9*]. და იქმნა დაკჳრვებულ სწავლითა დიდითა. განიშოვრა უგუნურებაჲ და თავ-ჴედებაჲ და მოიღო მადლი სიბრძნისაჲ სულისაგან წმიდისა. იქმნა ჭურ რჩეულ და მოძღუარ ეკლესიათა.

ესე არს, რომელსა იტყჳს: მუნ ბენიამენი ჭაბუკი გასაკჳრვებელი. მოვედით და იხილეთ პირად-პირადი ესე საკჳრველებაჲ, ვითარ შუენიერად სახილველ არს (100v) ხოირად მოქმნული იგი სასძლოჲ — ეკლესიაჲ, რომელ არს მადლთა მათგან სულისა საღმრთოჲსათა, ვითარცა-იგი იტყჳს ქებასა ქებათასა, რომელ არს ესე კურთხევასა კურთხევათასა: „ქედი შენი, ვითარცა საშუვალი რკინისაჲ სასანთლისაჲ და ვითარცა მეწამული მსგავს პილოჲს ძუალისა“[10*]. „ვითარცა თხზულ ბაგენი შენნი, მწუერვალნი თითთა შენ-

---

1 პავლჱ. 2 ესრჱ. 3 -სახჱდ.

1* ფს. 115, 6. 2* II კორ. 11,24. 3* I კორ. 15,10. 4* I კორ. 15,10. 5* შეს. 49, 27. 6* შეს. 49,27. 7* ფს. 67,28. 8* საქმე 9,5. 9* საქმე 9,5. 10* ქება 7,4.

თანი, ვითარცა მწუერვალნი ხეთა მათ ლიბანისათანი,
ჰხედავს პირისპირ ადგილთა დამასკისათა“1*. აწ შეტყუებულ ურთიერ-
თას გამოითარგმანებიან სიტყუანი ესე ესრჱთ: გამოაჩინა თავად ქრის-
ტე[1] და ბაგედ-მოციქულნი და თუალნი ორნი შჯულნი. საყნოსელ ესე არს,
რომელ მიიღეს სული სულნელებისაჲ წმიდათა მათ მოციქულთა და მიმოს-
დვეს ყოველსა სოფელსა და იტყოდეს, ვითარმედ: „სულ სულნელების ვართ
ჩუენ ქრისტჱსა. რომელთათჳსმე ცხორებითი ცხორებად და რომელთათჳსმე
სიკუდილითი სიკუდილად“2*; და სხუაჲ იგიცა, რომელსა იტყჳს შემდგომითი
შემდგომად: „მწუერვალნი თითთა შენთანი, ვითარცა მწუერვალნი ლიბანი-
სანი“. რამეთუ მახლობელ არს ლიბანე დამასკესა. ჩას, რამეთუ არა თქუ-
მულ არს ესე სიკეთისათჳს დედათაჲსა. რამეთუ სიორძილი მწუერვალთა
ფრცხილისა[თა]ჲ, ვითარცა მწუერვალთა ხეთა მათთაჲსა, დიდად უშუერება
არს. რამეთუ ითქუმის ესე ეკლესიასა ზედა და მოციქულთა მიმართ, რამეთუ
მიიღო პავლე[2] წიგნები მღდელთმოძღუართა მათგან და მივიდოდა დამასკედ
მახლობელად ძირსა ლიბანისასა. და მოეცა ზეცით სწავლაჲ და სული სულნე-
ლებისაჲ და ესმა სახელი უფლისაჲ იესუჲსი.
ესე არს, რომელსა იტყჳს: საცხებელ სულნელების განფენილ არს სა-
ხელი შენი. და მოემადლა პავლეს[3] სახელისა მიერ ქრისტჱსისა მადლი სულ-
ნელებისაჲ. მიჰფინა და აღავსნა[4] მოძღუ(101r)რებითა სულნელებისაჲთა
ყოველნი ცისკიდენი. დიდითა შუენიერებითა განგუამხიარულნა ჩუენ თუალ-
მან ფრცხილმან, რომელსა ზედა დაიწერა სახელი ბენიამენისი, რამეთუ იყო
დასასრულ და შემკრებელ ოთხგან განდგმულთა თუალთა, რომელი გამო-
ქმნულ და შთალესულ და განდგმულ ზედა ფიცარსა მას საშჯელისასა.
რაოდენ შემძლებელ ვიყავ, გამოვთქუ პოვნაჲ და სახჱ თუალთა ამათ პა-
ტიოსანთაჲ, ვ~ მითხოვა პატიოსნებამან მაგან შენმან. დალათუ დიდად და
უზეშთაეს ჩემსა იყვნეს ჩემდამო ბრძანებანი ესე, მე სიყუარული და მორ-
ჩილებაჲ წ~ე შენსა დავდევი. აწ სიმჴნემან მაგან შენმან მიიღენ და შეიწ-
ყნარენ შიშნეულებაჲ ესე გონებისა ჩემისაჲ. და თუ დაშთომილ და დაკლე-
ბულ რაჲმე იყოს, აღივსენ იგი ყოვლად მოყუარისა და უხუად სიბრძნისა მა-
გის შენისა, რამეთუ სიყუარულმან ყოველივე დაითმინის. „ყოვლითა ჰრწამნ,
ყოვლითა ესავნ სიყუარულსა. არა თავი სთნავნ. სიყუარული არა ამპარტავა-
ნებნ. სიყუარულსა არა ჰრცხუენინ, არამედ სიყუარული ყოვლითავე ყო-
ველსა შინა არნ“3* ამისთჳს, რამეთუ აქუს საღმრთოჲთ კერძო ძლიერებაჲ.
ხოლო აწ დიდებაჲ ღმერთსა ყოვლით კერძო. დალათუ იყო ნაკლულ გულის-
ხმის-საყოფელი ესე სიბრძნჱ ჩუენი, უმეტჱს ბრძანებათა მაგათ შენთა მიერ გან-
ბრძნდეს გონებანი ესე ჩუენნი. დალათუ ვიყვენით უმეცარ ბრძანებათა მაგათ
შენთა ათორმეტთა მათ თუალთათჳს, ნათელი მეცნიერებისაჲ მოეფინა ჩუენ ზე-
და. უკუეთუ ფრომინთა ენისაგან ბერძენთა ენად სიტყჳსა თარგმანებად დიდისა
სიბრძნისა საჴმარება არს. რაოდენ არა უფროჲს ჩემდა, (101v) რომელ მოი-
წია ჩემდა შენისა მაგის სიყუარულისათჳს გამოთქუმად, რომელ დაფარულ
იყვნეს შჯულსა შინა ზრახვანი ღმრთისანი. ნანდჳლვე უმეტჱს ჩემისა შეძლე-
ბისა ჴელის-შეყოფად ჰბრძანე. დალათუ უმეტჱს გარდარეული იყო, უფროჲს
გონებისა ჩემისა მომადლებულ უფლისა ღმრთისა მიერ და შენითა. მაგით

[1] ქ~ჱ. [2] პავლჱ. [3] პავლჱს. [4] აღავსო.
1* ქება 5,15. 2* II კორ. 2,15—16. 3* შდრ. I კორ. 13,4—7.

ლოცვის-ყოფითა სარგებელ ჩუენდა და მრავალთა. პატიოსნებაჲ სიყუარულისა შენისაჲ იქმნა ჩუენდა სახედ.

აწ ყოვლითა პირითა იდიდენ მამაჲ ძისა მიერ და ძჱ მამისა მიერ ერთობითა სულისა წმიდისაჲთა უკუნისამდე და უკუნითი უკუნისამდე. ამენ.*...

**მეათერთმეტჱ განწესებაჲ** რიცხჳსაჲ და განყოფაჲ ძეთა მათ ისრაჱლისათაჲ, ვითარცა უბრძანა მოსე[1] ათორმეტთა მათ ნათესავთა დგომად: ექუსისა მის ნათესავისა მთასა მას ზედა გარიზინსა, და ექუსთაჲ მათ — მთასა მას გებალსა, ვითარცა წერილ არს მეორესა მას შჯულსა. და არს განყოფაჲ ნათესავთაჲ მათ ესრე[2], რამეთუ იტყჳს ესრე[2]; განადგინენ ექუსნი მთასა მას გარიზინსა. რომელნი არიან ესე, რომელნი იტყჳან კურთხევათა მათ, და იტყოდეს: სჳმეონ, ლევი, იუდა, იზაქარ, იოსებ, ბენიამენ, და მთასა მას გებალსა. რომელნი იტყოდეს წყევასა მას: რუბენ, გად, ასერ, ზაბილონ, დან, ნეფთალემ[1*]. არა განწესებულად ითქუა ესე დაწერად განწესებულთა მათ თუალთასა, რომელი იყო ზედა სიტყვერსა მას ფიცარსა. არამედ მოვიჴსენეთ გონებასა მეათერთმეტჱ იგი განწესებული რიცხუთა მათ, რომელ განიწილა ორივან: ექუსნი ერთსა მას მთასა და ექუსნი ერთსა მას. ესე ვპოვეთ, რომელ იყვნეს განდგმულ ორთა მათ თუალთა (102r) ზმურთა მათ ზედა. მჴართა ამათ ზედა დაწერილ სახელები ძეთა მათ ისრაჱლისათაჲ, რამეთუ ათორმეტი იგი სახელები ვერმცა დაიწერა ერთი ერთსა თუალსა ზმურსა მას, არამედ განყოფილ: ექუსი იგი ნათესავი ერთსა და ექუსი ერთსა დაწერილ. ექუსი იგი კურთხევად გარიზინსა ზედა თუალსა მას, რომელი იყო ზედა მარჯუენესა მჴარსა, და ექუსი იგი ნათესავი წყევად გებალსა ზედა დაწერილ, თუალსა, რომელი იყო ზედა, მარცხენასა მჴარსა. ესე მთანი არიან პირისპირ იერიქოსა აღმოსავალით კერძო მახლობელად გალგალსა. ამას გჳთხრობენ წიგნნი, სადა-იგი აკურთხნეს ძენი ისრაჱლისანი და იყვნეს მთასა მას გარიზინსა, რომელნი იტყოდეს კურთხევათა მათ: სჳმეონ, ლევი, იუდა და სხუანი იგი სამნი მათ თანა[2*] იტყოდეს ესრჱთ: „კურთხეულ, რომელმან ყოს ნებაჲ უფლისაჲ“[3*]. და ჴმაჲ ოხრისაჲ სასმენელ იქმნებოდა ველთა მათ, სადა დგა ერი იგი. და იტყოდეს: იყავნ! იყავნ!

და მერმე რუბენ, გად, [ასერ][3] და ზაბილონ, დან და ნეფთალემ მთასა მას გებალსა და იტყოდეს ესრჱთ: წყეულ იყავნ ყოველი, რომელმან არა ყოს დაწერილი წიგნთა[4] ამათ შჯულისათაჲ! და იტყჳნ ყოველი იგი ერი; იყავნ! იყავნ[4*]. და გამოითარგმანების ამენ: იყავნ. რამეთუ ჴმაჲ ორთა მათ მთათაგან და ოხრაჲ ორთა მათ დასთაჲ სასმენელ იქმნებოდა ერისაჲ მის, რომელნი დგეს ველსა მას შორის ორთა მათ მთათა, და გამოთარგმანებით ითქუმის მთაჲ იგი გარიზინი — მთაჲ ჴსნისაჲ, და მთაჲ გებალი — შეგინებულ და შებილწებულ.

ხოლო რომელნიმე ჰგონებდეს ესრჱთ, რომელთა არა გულისხმის-ყოფით წარიკითხნეს საღმრთონი წიგნნი, უფროჲსღა (102v) ნათესავმან სამარიტელთამან: მთაჲ იგი გარიზინი სხუად სახედ თქუს: მთაჲ იგი მაღალი, რომელსა ზედა აქუს სიკიმასა, რომელ არს სჳქემი, რომელ არს პირსპირ სჳქემსა ქალაქი სამარიტელთაჲ, რომელსა შევიდა უფალი, რომლისაგან გამოვიდა დედაკაცი იგი სამარიტელი და იხილა უფალი, რამეთუ ჯდა ზედა ჯურღუმულსა მას[5*].

---

[1] მოსჱ. [2] ესრჱ. [3] ასერ (რ. ბლეიკის გამ. გვ. 89). [4] წიგნთაჲ.
[1*] შდრ. II შჯ. 27, 11—12. [2*] შდრ. II შჯ. 27,11. [3*] შდრ. II შჯ. 11,27. [4*] II შჯ. 27,26. [5*] ი 4,6.
* რ. ბლეიკის მიხედვით აქ ტექსტს აკლია. იხ. მისი გამ. გვ. 172 183.

და აწ ერქუმის სჳქემსა ნეაპოლჱს, ქალაქი პოხილი და სავსჱ, რომელ არს ქუეყანასა მას პალესტინელთასა, რომელსა დამკჳდრებულ იყვნეს მას ჟამსა სამარიტელნი და ჰურიანი. და სამარიტელ ითქუმის, რამეთუ მთაჲ იგი, რომელ მახლობელად ქალაქსა მას არს, მთაჲ სომერაჲს ერქუმოდა, და ესუა მას ძჱ და უწოდა სახელი მას სომერონ. ეწოდა სახელი მთასა მასცა სომერ. ამის გამო სახელ-ედვა ნათესავსა მას სამარიტელთასა. და იყო ნათესავი იგი სამარიტელთაჲ ქუეყანისა მისგან ბაბილოვნელთაჲსა და ასურასტანელთაჲსა. და ნაბუქოდონოსორს მოეყვანნეს და დაეშენნეს[1] ქუეყანასა მას გალილეველთასა და პალესტინელთასა. რაჟამს წარტყუენნა ნაბუქოდონოსორ ძენი ისრაჱლისანი, შევიდეს წინაშე ნაბუქოდონოსორ მეფისა მოხუცებულნი ძეთა ისრაჱლისათანი. და იყვნეს კაცნი იგი, რომელ შევიდეს წინაშე ნაბუქოდონოსორ მეფისა ეზრა და სხუანი მღდელთა მათგანნი და მოხუცებულნი ძეთა მათ ისრაჱლისათანი[2]. და ევედრნეს ნაბუქოდონოსორს, რაჲთამცა მიავლინნა კაცნი მცველად ქუეყანისა მის მათისა, რაჲთა არა ქუეყანაჲ იგი მაღნარად გარდაიქცეს და განირყუნეს. და ისმინა ნაბუქოდონოსორ ვედრებაჲ იგი მათი და გამოარჩინა ოთხთა მათ ნათესავთაგან მონანი თჳსნი, წარავლინნა მცველად ქუეყანისა მის მათისა. და იყო სახელები ნათესავთაჲ მათ ესე: (103r) კუდიელნი და კვთელნი და სეფუელნი და ანაგონელნი, რომელნი მივიდეს დაშენებად ქუეყანასა მას ისრაჱლისასა. და თითოვეულად ნათესავთა მათ ჰქონდეს კერპნი მათნი, რომელთა თავყუანის-სცემდეს და ღმრთით ჰხადოდეს. მოვიდეს და დაეშენნეს მახლობელად მთასა მას სომერასა. და სახელად მთისა მის და თჳსთა მათ საქმეთაგან სამარიტელ იწოდნეს, რამეთუ მცველობასა სომერი მტერ ერქუმის, რამეთუ ესენი იყვნეს მცველ ქუეყანისა მის და მათ ჟამთა მცველთა მათ ზედა სამარიაჲსათა ლომნი და ვეფხნი და დათუნი განმრავლებულ იყვნეს მათ ზედა, მოსრვიდეს და ეგოდენ განმრავლებულ იყვნეს მჴეცნი იგი, დღითი-დღედ[3] მოასრულებდეს ნათესავთა მათ სამარიაჲსათა. და მათ წარავლინეს ღაღადის-გდებად ნაბუქოდონოსორ მეფისა, რაჲთა განეშოროს იგი ქუეყანისა მისგან გალილეველთაჲსა და მიიქცენ იგინი მუნვე ქუეყანად თჳსა, რაჲთა არა ყოველივე აღიჴოცოს ნათესავი იგი სიმრავლისა მისგან მჴეცთაჲსა. და დაკჳრვებულ იყო ნაბუქოდონოსორ და ეტყოდა: ვითარ-მე დამკჳდრებელ იყვნეს ნათესავნი იგი ისრაჱლისანი? მოუწოდა მოხუცებულთა ძეთა მათ ისრაჱლისათა და ჰკითხვიდა: ვითარ შემძლებელ იყვენით დამკჳდრებად ქუეყანასა მას? და მათ მიუგეს ჭეშმარიტი და მართალი მისაგებელი, ჰრქუეს ნაბუქოდონოსორს: ვერვინ შემძლებელ არს ნათესავთაგანი დამკჳდრებად მუნ, არა თუ შჯული უფლისა ღმრთისაჲ ვისმე აქუნდეს და თუ არა ვიდოდის შემსგავსებულად შჯულსა და ჰმონებდეს უფალსა ღმერთსა. და მოითხოვა ნაბუქოდონოსორ შჯული იგი მოხუცებულთა მათგან და მათ აღწერეს მსგავსად შჯულისა მის თჳსისა და მისცეს. და ნაბუქოდონოსორ უბრძანა (103v) მიძღუანებაჲ შჯულისაჲ მის სამარიტელთა მათ ჴელითა ეზრა მღდელისაჲთა.

არა იგი ეზრა არს ესე, რომელი-იგი სალათიელისი ძისა ზორობაბელისი, არამედ სხუაჲ ეზრა არს, სახელით-მოდგამ მისა არს. და ესე ეზრა მღდელყოფილ ქუეყანასა მას ისრაჱლისასა. მისცა სამარიტელთა მათ ხუთი იგი ხოლო თავი დაბადებისაჲ, დაწერილ წერილითა მით პირველი[თა] მსგავსად

[1] დაეშენენნეს. [2] იჱლისათაჲ. [3] -დღჱდ.

სახისა მის, რომელ მოსცა უფალმან მთასა მას სინასა. და სახესა წერილისასა
მას ძენი ებრაელთანი სახელ-სდებენ დიესინონ, რომელ გამოითარგმანების
„განდგმულ ფიცართა მათ“. ხოლო აწ რომელ აქუს ებრაელთა მათ სახჱ
წერილისაჲ, არა მსგავს არს წინანდელისა მის დაწერილისა, რომელ ფიცარ-
თა მათ წერილ იყო. არამედ აწ რომელი აქუს ჰურიათა, სახელი ჰრქჳან სო-
მორონოს. რამეთუ სამარიტელთა დესინონ ჰრქჳან, რომელ მათ ჟამთა გამო-
თლილთა მათ ფიცართა შინა წერილ იყო. და წარვიდა ეზრა მღდელი ბაბი-
ლოვნით. უნდა ნათესავი იგი ისრაიტელთაჲ სამარიტელთა მათგან განშოვ-
რებად, რაჲთა ნუუკუე სამარიტელნი იგი აღერინენ ნათესავსა მას აბრაჰამის-
სა, რამეთუ ეპყრა შჯული იგი მოსჱსი. არა ცვალა წინაჲსწარმეტყუელთაჲ
მათ წიგნთაჲ აღწერილი დესინონ, გარნა მარტოდ დაბადებისაჲ ხოლო იგი,
რომელ მოეღო სამარიტელთა მათ ბუნებითი იგი შჯული, რაჲთა ამით განა-
შოვროს ურთიერთას ნათესავი იგი აბრაჰამისი და ნათესავი იგი სამარიტელ-
თაჲ.

აწ თხრობაჲ ამის ყოვლისაჲ განვაგრძვე და დავყოვნე და გამოვიძიე,
ვინაჲ არიან სამარიტელნი ანუ რომელთა ნათესავთაგან და ვითარ სახელი
დაედვა სახელად მთისა მის და ძისა სომერაჲსა, რომელ იყო ნათესავისა მის-
გან ქანანე (104r) ლთაჲსა და ფერეზელთაჲსა, ანუ ვითარ-მე სახელი სამარი-
ტელთაჲ გამოითარგმანების მცველ, რამეთუ იყვნეს იგინი მცველ ქუეყანისა
მის. ვიწყო თქუმად მერმე[1] სხუად სახედ და გამოცხადებულად გამოვაჩინნე
იგინი, ვითარმედ ვითარ იყვნეს მცველ შჯულისა მის და ჰმსახურებდეს კერ-
პთა. რამეთუ წერილ არს ესრე[2] სამარიტელთათჳს, ვითარმედ იწუართებოდეს
და ისწავლებოდეს და აქუნდა მათ შჯული უფლისა ღმრთისაჲ და თავყუანის-
სცემდეს კერპთა თჳსთა. ხოლო შჯულსა უფლისასა წერილ არს, ვითარმედ:
კერპთა შენ ნუ თაყუანის-სცემ[1*]. და თუ რომელმან კერპთა თავყუანის-სცეს,
ვითარ-მე შჯულისა აღმასრულებელ იპოვოს? არამედ იქმოდეს ზაკულებით
ოთხნი იგი ბილწნი ნათესავნი სამარიტელთანი, რაჟამს ესმა, ვითარმედ მოვალს
ეზრა განრყუნად და დამუსრვად კერპთა მათ, ვითარცა წერილ არს შჯულსა
მოსჱსსა, რამეთუ უბრძანა ღმერთმან, ვითარმედ ყოველი, რომელი თავყუანის-
სცემდეს კერპთა, ქვითა დაიქოლენ. ესე ვითარ ესმა ნათესავსა მას სამარი-
ტელთასა, იწრაფეს და აღიხუნეს კერპნი იგი სიმაღლისაგან ბაგინთა მათ ტა-
ძრისათა და წარიხუნეს და დამალნეს მთასა მას გარიზინსა კერპნი თჳსნი, ვი-
თარცა წერილ არს შემდგომითი შემდგომად თხრობათა. ვითარ იტყჳს: კაცთა
ბაბილოვნელთა კერპნი თჳსნი, სოქოთი და ბენეთი, და კაცთა ქოთიელთა
კერპნი თჳსნი, რომელთა სახელ-ედვა ნერიგელ, და კაცთა ემათელთა კერპ-
ნი იგი ასიმა, და [ე]ველთა[3] — კერპნი იგი: ნებას, თართაქ და კერპნი იგ[ი] სე-
ფარუიმ[2*]. და შეცთომილებითა მით იქცინეს[4] გულნი სამარიტელთა მათ თა-
ყუანისცემად გარიზინ მთასა, სადა დაეფარნეს და დაემალნეს კერპნი იგი და
ყოვლით კერძო, სადაცა არიედ, თაყუანის-სციან მთასა მას (104v), ჩრდილოჲთ
და სამხრით, ყოვლით კერძო, სადაჲთცა არიედ კერპნი იგი, თაყუა-
ნის-სცემედ, რამეთუ იყვნეს გარიზინსა ზედა, რაჲთა აღესრუ-
ლოს სიტყუაჲ დაწერილისაჲ მის, რომელსა იტყჳს, ვითარმედ დგეს
და მოელოდეს სამარიტელნი იგი შჯულსა მას უფლისასა. ხოლო თავ-
ყუანის-სცემედ კერპთა მათ თჳსთა, რამეთუ რომელ აწ სამარი-

[1] მერმჱ. [2] ესრჱ. [3] ეველთა (რ. ბლეიკის გამ. გვ. 93). [4] იქცენეს.

[1*] შდრ. ლევ. 17,6. [2*] IV მეფ. 17,30—31.

ტელნი არიან, უმეცარ არიან, სადა დაფარულ არიან კერპნი იგი და იტყვან, ვითარმედ მამანი ჩუენნი თავყუანის-სცემდეს მთასა ამას და თავთა თჳსთა ნაშობ იოსების ითხრობენ.

და ესე ყოველი იყო, რაჲთა არა ნაცილ იყოს სიტყუაჲ წერილისაჲ მის უფროჲ[ს]ლა. რამეთუ მსგავსად საქმეთა თჳსთათჳს საღმრთონი წიგნნი იტყვან დამარხვისათჳს შჯულისა უფლისაჲსა. და თავყუანის-ცემად კერპ-თა თჳსთა.

და ესე ყოველი თხრობაჲ იქმნა ათორმეტთა მათთჳს ნათესავთა, რო-მელნი განიწილნეს მთასა მას გარიზინს და გებალს. და გამოვაჩინეთ, რა-მეთუ [არა][1] ესე არს გარიზინი, რომელსა თავყუანის-სცემენ სამარიტელნი. და იგინი შეტყუვილითა შესცთეს, რამეთუ არა მეცნიერ არიან ყოველთა საღმრთოთა წიგნთა, არამედ მეცნიერ არიან დაბადებისა წიგნთა ხოლო და სხუათა წიგნთა არა აღმოიკითხვენ. და ჰგონებენ, ვითარმედ იგი მთაჲ, რო-მელი მახლობელ არს ნიაპოლისსა, რამეთუ მთაჲ იგი გარიზინი დიდ და მა-ღალ არს. და ერთი იგი მთაჲ, რომელ პირისპირ მისა არს, რომლისათჳს შეც-თომილებით იტყვან, ვითარმედ ესე არს გებალი, რამეთუ სჳქემი და ადგილი იგი, რომელსა დადებულ არს იოსები შორის ორთა მათ მთათა, საშუვალ ღე-ლესა მას და იმიერ და ამიერ მთანი იგი. და ერთ კერძო მთისა მის გარიზინს დაკიბულად ქმნულ არს ვიდრე თავადმდე[2] მთისა მის სამარიტელთაჲსა. რო-მელნი-იგი დამკჳდრებულ იყვნეს ქალაქსა მას ნეაპოლისს. და ზედა თავსა მას მთისასა, უქმნეს (105r) შჱნებაჲ და თავყუანის-სცემენ მთასა მას გარიზინსა, ვითარცა წინაჲსწარ ვთქუთ შეცთომილებისა მათისათჳს და არა სიბრძნისა. რამეთუ წერილნი შეატყუებენ და თხრობანი ყოველნი, რომელნი ჭეშმარიტ არიან, რამეთუ მაღალ არს თავი მთისაჲ მის. და თუ ვინმე ღაღად-ყოს თავსა ზედა მთისა მის, არა არს ვითარმცა ზეშთამო სასმენელ იქმნა ველთა მათ ჴმაჲ იგი. და რაჟამს ექუსნი იგი ნახპეტნი ღაღადებდეს და ეტყოდეს[3] კურ-თხევათა მათ ერსა მას, რომელსა არა ესმინ ჴმაჲ იგი სიმაღლითა მით მთი-საჲთა, ვითარმცა თქუეს „ამენ“, რომელ არს თარგმანებაჲ „იყავნ“? რა-მეთუ მილიონ ერთ უმაღლეს არს სიმაღლჱ მისი; რამეთუ მრავალ დაკიბულ არს თავადმდე[2]. ვითარ იტყვან, ათას ხუთას და უმეტეს არს დაკიბული იგი. და ქუემო ძირსა მთისასა არს ადგილი, რომელ არა დაკიბულ არს. და ეგო-დენისა სიმაღლისაგან ვითარ-მე-მცა ისმა ჴმაჲ მათა, რომელნიმცა დგეს ძირსა მის მთისასა, ანუ ზეშთა მათ — ჴმაჲ ქუემოთაჲ მათ მდგომარეთაჲ? ამით ყოვლითა შეტყუებულ არს შეცთომილებაჲ სამარიტელთაჲ მათ, რამეთუ არა ესე მთანი არიან, რომელთა იტყოდეს ძენი ისრაჱლისანი. კურ-თხევათა და წყევათა აწ გჳჩუენებენ ჩუენ წიგნნი იგი ისუ ნავესნი, რომელ-ნი-იგი დაწერილ არიან, შემდგომად დაბადებისა წიგნთაჲსა, ვითარმედ აღ-მოსავალით კერძო პირსპირ იერიქოსა დგანან ორნი იგი მთანი: გებალი და გარიზინი. და მახლობელად ადგილსა მას, რომელსა ჰრქჳან გალგალა, სადა-იგი დასხნეს ათორმეტნი იგი ქვანი[1*], სადაცა-იგი ყო წინადაცუეთაჲ ისუ, ძემან ნავჱსმან და ჭამეს პური ქუეყანისაჲ მის, სადა-იგი მოაკლდა მანანაჲ მათგან, ამას ადგილსა წინა-დაიცჳთეს ძეთა ისრაჱლისათა ცისნატეხისა ქვისა მახჳლი-თა[2*]. ესე იგი ადგილი არს „გალგალი, რომელი დგას აღმოსავალით კერძო იერიქოსა“[3*] (105v). ამისა მახლობელად დგანან მთანი იგი, რომელ არხ-

[1] არა (ო. ბლეიკის გამ. გვ. 94). [2]-მდჱ. [3] იტყოდეს.

[1*] ისუ ნ. 4,20. [2*] ისუ ნ. 5,3—4. [3*] ისუ ნ. 4, 19.

ან მცირენი ბორცუნი — გარიზინი და გებალი, რომელთა ზედა იტყოდეს წყევათა და კურთხევათა. ხოლო მთაჲ იგი დიდი გარიზინი, რომელ არს სიკიმაჲ, სამხრით კერძო დგან[1], იერიქოსა მახლობელად, მზის აღმოსავალით კერძო და შორავს იერიქოსა ორმეოც და ათორმეტ მილიონ. ხოლო ესე მთანი არიან გებალი და გარიზინი მახლობელად იერიქოსა ვითარ ორით მილიონით აღმოსავალით მიახლებულად სამხრით კერძოსა მას.

აწ გამოვაცხადნეთ მთანი ესე ყოვლითა ჭეშმარიტებითა. აქა ოდენ კმა იყავნ თქუმად და გულისხმის-ყოფად ამის ყოვლისათჳს*.

## (106r) მ ჳ ე ც თ ა თ ჳ ს სახისა სიტყუაჲ წიგნთაგან თქუმული წმიდისა ბასილი ეპისკოპოსისა კესარიელისაჲ

Ⴂ. არს, რომელი იწოდების მ ს უ ე ნ ი მ ზ ა რ ი ს ა ჲ.

ვითარცა სახისმეტყუელმან თქუა: რაჟამს დამდედნის და მოაკლდის ორთავე თუალთა მისთა და დაბრმის და ვერ იხილის ნათელი მზისთუალისაჲ, რაჲმე ზაკუვაჲ იძმაცჳს, რაჲთამცა შუენიერ-იქმნა თავი თჳსი: მივიდის ძიებად ზღუდისა, რომელი აღმოსავალსა ჰმართებნ და შეჴდის ნაპრალსა მის ზღუდისასა, რომელი მზის აღმოსავალსა ჰხედავნ. და გამობრწყინებასა მზისასა აღეხუნიან თუალნი მისნი და განჭაპუკნის.

ეგრეცა შენ, კაცო. ძუელი იგი თუ ქმნულებაჲ გაქუნდეს სამოსლად[1*], ეკრძალე[2], ნუუკუე დაგიბრმენ თუალნი გულისა შენისანი. და-თუ-გიბრმენ, იძიე ადგილი საგონებელი, ვინაჲ გამობრწყინდეს შენ ზედა ახალი მჴსნელი ჩუენი იესუ ქრისტე[3], რომელსა ეწოდების მზჱ აღმოსავალი წინაჲსწარმეტყუელისაგან. მზისთუალმან მან სიმართლისამან აღგიხილნეს ორნივე თუალნი შენნი, ძუელისა მის წილ გეყოს შენ ახალი სამოსელი[2*].

უკუე კეთილად სამე[4] თქუა სახისმეტყუელმან ქმნულებაჲ სახისაჲ ურთიერთას თესლთაჲ.

Ⴃ. ვიწყო ლ ო მ ი ს ა თ ჳ ს, რამეთუ შარავანდედ არს ყოველთა მჴეცთა ზედა და ყოველთა პირუტყუთა.

იაკობ რაჟამს აკურთხევდა იუდას, ჰრქუა ესრჱთ: „ლეკუ ლომის, იუდა, მორჩად აღმოცენებულ, შვილო ჩემო!“[3*] და სხუანი იგი თითოვეულად აკურთხნა.

სახისმეტყუელმან თქუა: სამი სახჱ არს ლომისაჲ. პირველი სახჱ: რაჟამს ვალნ იგი, გინა თუ ზუაობნ, სული ეცის მონადირეთაჲ და კუდითა თჳსითა კუალსა მას შეჰრყუნინ, ნუუკუე იკულევდენ მონადირენი და პოვონ (106v) იგი სადგურსა თჳსსა და შეიპყრან იგი.

შენ, რომელი გფარავს გულსმოდგინედ გამოუჩინებელი ლომი იესუ ქრისტე[3], რომელმან სძლო სოფელსა[4*], ნათესავით იუდაჲსით გამობრწყინდა,

---

[1] დგანან. [2] ეკრძალჱ. [3] ქ~ჱ. [4] სამჱ.

[1*] ეფეს. 4,22; კოლ. 3,9. [2*] ზაქ. 6,12; ლ. 1,78; მალ. 4,2. [3*] შეს. 49, 9. [4*] აპკ. 5,5.

* ქვედა აშიაზე პერას ანდერძი: „ქ~ე, შ~წყლე ივანე ამისი მწერალი.

ძირით იესესით, რომელი მოვიდა სამარადისოჲსა მამისაგან. გამობრწყინდა და დაეფარა გამოუჩინებელად საგონებელი კუალი, რომელ არს ღმრთეებაჲ; ანგელოზთა თანა ანგელოზ ჩან, საყდართა თანა საყდარ ჩან, მთავრობათა თანა მთავარ ჩანნ ვიდრე ჟამადმდე[1] მოსლვისა მისისა, რამეთუ გარდამოჴდა საშოდ მარიამისა, რაჲთა იჴსნნეს შეცთომილნი ნათესავნი კაცთანი, „და სიტყუაჲ იგი ჴორციელ-იქმნა და დაემკჳდრა ჩუენ თანა“[1*], უცნაურად გარდამოჴდა ზესკნელ ძალთაჲ, რამეთუ გარდამოჴდა ქუეყანად და თქუეს: „ვინ არს ეგე, მეუფჱ დიდებისაჲ?“[2*] მაშინ თქუა სულმან პირითა დავით წინაჲსწარმეტყუელისაჲთა: „ესე არს მეუფჱ დიდებისაჲ“[3*].

მეორჱ სახჱ ლომისაჲ: რაჟამს სძინავნ, მღჳძარე[2] არიედ თუალნი მისნი, რამეთუ ზე[3] უხილვედ.

ვითარცა კურთხევასა მგალობელთასა თქუა: „მე მძინავს და სული ჩემი მღჳძარე[2] არს“[4*].

უკუეთუ გუამსა მას ტაძარსა ეძინა ოდესმე, ხოლო ღმრთეებაჲ იგი მღჳძარე[2] არს მარადის. მარჯულ მამისა არს მღჳძარე[2] და უძილ, ვითარ „არა დაიძინის მცველმან ისრაჱლისამან“[5*].

მესამჱ სახჱ ლომისაჲ: რაჟამს შვნის ძუმან ლომმან ლეკუნი, მკუდარნი სხნის, და ზის და სცავნ ლეკუთა მათ, ვიდრე მოსლვადმდე[1] მამისა მის დღესა[4] მესამესა, ჰბერის შუბლსა და აღადგინნის ლეკუნი იგი.

ეგრეცა ყოვლისა მპყრობელმან ღმერთმან, მამამან ყოველთამან აღადგინა მკუდრეთით დღესა მესამესა ძჱ იგი პირმშოჲ, ყოველთა დაბადებულთაჲ[6*] უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[5], უკუე (107r) კეთილად სამე[6] თქუა იაკობმან, ვითარმედ: „„ლეკო ლომისაო, აწ უკუე ვინ განაღჳძოს იგი?“[7*].

კეთილად თქუა სახისმეტყუელმან ლომისა მისთჳს და ლეკჳს ლომისაჲსა.

Ꮑ. ახოვნებისათჳს, რომელმან აღიღო თავადი სიმჴნჱ[*].

არს მჴეცი, რომელი იწოდების ა ვ თ ო ლ ო ფ ო ს, მძჳნარე[7] და სასტიკ არს მჴეცი იგი, რამეთუ მონადირეთაგან ვერ ეგების ჴელთ-დებად იგი. რქანი მისნი გრძელ არიან და ხერხის სახედ, რამეთუ ხენი დიდნი და მაღალნი განხერხნის და რაჟამს სწყურინ, მივიდის ფისონდ მდინარედ და სჳს წყალი. და არიან რაჲმე პრაკნი რტო-წულილნი, რომელნი იწოდებიან[8] პრაკმაღალნი. და იწყის მღერად და ჰბრძავნ პრაკთა მათ. და შეეკიდნიან რტონი მისნი პრაკთა მათ და რტოთა მისთა. შეიპყრიან და შეიმტკიციან რტოთა მათ პრაკთასა. და ყჳრიდ იწყის, რამეთუ განრინებაჲ ჰნებავნ და ვერ ჴელეწიფებინ, რამეთუ შეხუეულ და შებრატნილ არიან, და დგან. ისმინიან ყჳრილი მონადირეთა მათ, მოვიდიან და მოკლიან იგი.

და შენ, წესიერი ახოვანი, ვიდრე მოსავ იყავ შენ ორთავე რქათა შენთა და განჰხერხენ რტონი იგი — სიტყუანი, ვეცხლისმოყუარებაჲ და გულისთქუმაჲ მჴდომისაჲ, თხლჱ სოფლისაჲ, შურდული ეშმაკისაჲ[8*]. და იხარებდენ ანგელოზნი და ძალნი. და ორნი რქანი შენნი ორნი მცნებანი არიან.

---

[1] - ღჱ. [2] მღჳძარჱ. [3] ზჱ. [4] ღჱსა [5] ქ~ჱ. [6] სამჱ. [7] მძჳნარჱ. [8] იწუდებიან.

[1*] ი 1,14. [2*] ფს. 23,10 [3*] ფს. 23,10. [4*] ქებ. 5,2; მთ. 26,64; საქმე 7,56. [5*] ფს. **120,4**. [6*] კოლ. 1,15. [7*] შეს. 49,9. [8*] ... 5,19—21.

[*] სათაური გამოყოფილია ნ. მარის მიერ (ნ. მარის გამ. გვ. 4).

ხოლო ეკრძალე[1], ნუუკუე შენცა ემღერდე და ჰბრძოდი პრაკთა მათ და მცირესა მიზეზსა, ანუ სამოსელსა ანუ სხუასა რასმე კეთილსა შეიბრატნო და შეიხჳო მახესა მისსა და გპოვოს შენ ბოროტმან მონადირემან ეშმაკმან.

**Ⴁ**[2]. ღჳნითა ანუ დედაკაცითა თუ* (107v) მისდრკე[3], ბრძენო კაცო**.

არიან ქ ვ ა ნ ი ვ ე ლ თ ა ნ ი დედალ-მამალნი. ვიდრე ეშორვნიან ურთიერთას, არასადა აღედვის ცეცხლი, და თუ შეეხის მამალი დედალსა მას, ცეცხლი აღატყდის და შეწვს არჱ მრავალი და ველი.

უმჳნე[4], რომელნი ახოვნებისა იყვნეს, სამსონ და იოსებ, კაცნი მართალნი, განსაცდელსა შევდეს დედათათჳს.

უკუე კეთილად სამე[5] თქუა სახისმეტყუელმან გონიერთათჳს, რაჲთა განერნენ.

**Ⴂ**[6]. არს მჴეცი ზღუასა შინა, რომელსა სახელი ჰრქჳან ხ ე რ ხ. ფრთენი მისნი გრძელ არიან. რაჟამს იხილნის ნავნი ეზობმულნი, ემსგავსინ[7] მათ და აღიპყრნის ფრთენი მისნი მსგავსად ეზოთა მათ ნავისათა და უკდებინ ნავთა, ვითარ უტევან ორმეოც. და ვითარცა დაშურის, დაიყვნის ფრთენი და თჳსავე შეიკრიბნის[8] დაშურომისაგან. და ღელვათა აღიღიან და მიიღიან თჳსსავე მას ადგილსა წინანდელსა, სადაცა იგი პირველად არნ.

ზღუაჲ იგი სოფლის სახჱ არს, ნავნი — წმიდათა წინაჲსწარმეტყუელთა, რომელნი, ვითარცა ნავნი, განჳდეს სოფელსა ჳდომისა ძლით მის მჴეცისაჲსა. და ხერხმან მისმან ვერ დაუთმო ნავთა მათთა, — რომელნი-იგი ჟამ ერთ მჴნდიან და ვერ დაუთმიან წმიდათა თანა მყოვარ თმენად შედგომილსა საქმესა კეთილსა, და ვერ დაუთმიან აღებად სიმჴნჱ ვეცხლისმოყუარებითა, ანუ თავჳედებითა, ანუ სიძვითა, ანუ მრუშებითა, ანუ სხჳსა რაჲმე კეთილისათჳს, რომელნი ვითარცა ღელვანი ზღვსანი მიიყვანებენ ჯოჯოხეთა.

**Ⴃ**[9]. არს მფრინველი, რომელსა სახელი ჰრქჳან ქ ა ლ ა ნ დ რ ო ს, რომელი-იგი მეორესა შჯულსა მოსესსა იჴსენების.

სახისმეტყუელმან თქუა: ვითარ მებრიად (108r) სპეტაკ არს და რაჲთურთით[10] სიშავე არა არს მის თანა! და ნაკრტენი მუცლისა მისისაჲ ჰკურნებს თუალთა დადგომილთა. და შარავანდედთა თანა და სამეუფოს იპოვების ქალანდრი იგი.

თუ სნეული ვინმე არნ და სნეულებაჲ იგი მის კაცისაჲ სასიკუდინებელი სენი არნ, ვითარცა იხილის სნეულმან მან, მიიქცის პირი მისგან; ქალანდრი იგი იციან ყოველთა, თუ მაკუდინებელ არნ; თუ მაცხოვნებელ — სნეულმან მან შეჰკრტნის და ჰხედავნ ქალანდრსა მას. და ქალანდრმან მან შთანთქის სალმობაჲ სნეულისაჲ მის და დაუცხრის სალმობაჲ იგი და განერის კაცი იგი.

ქალანდრი იგი ერთბამად სახედ შუენიერსა მაცხოვარსა ემსგავსების, რამეთუ ყოვლად სპეტაკ არს უფალი ჩუენი იესუ ქრისტე[11] და სიშავჱ არა არს მის თანა, ვითარცა-იგი მან მხოლომან თქუა: „მოვალს მთავარი იგი ამის

[1] ეკრძალჱ. [2] Ⴁ—ხ. [3] მისდრკჱ. [4] უმჳნჱ. [5] სამჱ. [6] Ⴂ] Ⴁ. [7] ემსგავსნიან. [8] + და. [9] Ⴃ] Ⴂ
[10] ~ რაჲთურთით და. [11] ქ~ჱ.

*107r ქვედა აშიაზე იოანე ბერას ნუსხური ხელით: „ქ~ე, შეწ~ყლჱ ბერაი მწერალი ამის წიგნისაჲ და შეუნდვენ ც~ნი ცოდვანი მისნი, ა~ნ".

** ეს ეპიზოდი ნ. მარის მიერაა ცალკე იგავად გამოყოფილი.

სოფლისაჲ და ჩემ თანა არარაჲ პოვოს მან თჳსი“[1*], რამეთუ მოვიდა წმიდათაგან ცათა. ჰურიათა განიშოვრეს[1] სულთა მათთაგან ღმრთეებაჲ მისი. მოვიდა წარმართთა და აღამცირა სნეულებაჲ და სალმობაჲ ჩუენი და აღმაღლდა ჯუარად, ვინაჲცა აღჴდა მაღალთა და წარმოტყუენა ტყუჱ[2*]. თჳსთა მოვიდა და თჳსთა იგი არა[3*] შეიწყნარეს[2].

უკუე კეთილად სამე[3] თქუა სახისმეტყუელმან ქალანდრისა მისთჳს. ხოლო სთქუათ: ქალანდრი ბილწი მფრინველი არს, ვითარ ემსგავსების ქრისტესა[4]? გუელი იგი სამე ბილწი არს, ვითარცა წამა იოვანე და თქუა: „ვითარცა მოსე[5] აღამაღლა გუელი იგი უდაბნოსა, ეგრეცა აღმაღლებაჲ ჯერ-არს ძისა კაცისაჲ[4*]. ხოლო არს რაჲმე გუელისაჲ მის კეთილი — სიბრძნჱ; და ლომისაჲ მის, რამეთუ ძლიერ არს; და ცხოვრისაჲ მის, რამეთუ მშჳდ არს. და მრჩობლ არს ყოველი დაბადებული, (108v) იყოლათუ სხუაჲ რაჲ, სიჯერკულჱ ეგონოსვე, არამედ კეთილიცა იპოვის.

**Ⴆ**[6]. კეთილად თქუა დავითმან: „ვემსგავსე მე ვ ა რ ხ უ ს ა მას უდაბნოჲსასა და ვიყავ მე ვითარცა ბუვი ნატამნევსა“[5*].

სახისმეტყველმან თქუა ვარხჳსა მფრინველისათჳს, ვითარმედ ჯეკმა მართჳს მოყუარჱ არს. რაჟამს მართუენი გამოიჴადნის და კნინ აღორძნდიან, დათრგუნნიან და მოკლნიან მართუენი თჳსნი. და უკუანაჲსკნელ სიყუარულითა იგლოვდიან. მესამესა დღესა ინანიედ, თუ რაჲსა მოვწყჳდენით მართუენი თჳსნი. დღესა მესამესა მოვიდის დედაჲ მათი, განუპნის გუერდნი იგი მათნი და სისხლი იგი მათი, რომელი გარდამოსწუთის ზედა მკუდარსა მას ჴორცსა მართუეთა თჳსთასა, აღადგინნის იგინი მკუდრეთით.

ეგრეცა უფალმან ღმერთმან თქუა პირითა ესაია წინაჲსწარმეტყუელისაჲთა: „შვილ ვისხენ და აღვიზარდენ, და მათ მე შეურაცხ-მყვეს“[6*].

შემოქმედმან გჳსხნა[7] ჩუენ და ჩუენ შეურაცხ-ვყავთ იგი. რაჲთა უკუე შეურაცხ-ვყავთ? რამეთუ თავყუანის-ვსცემდით დაბადებულთა და არა დამბადებელსა[7*]. მოვიდა და აღჴდა სიმაღლესა ჯუარისასა და ლახურითა წყლეს გუერდი მისი; და დააწთო სისხლი და წყალი მჴსნელი საუკუნოჲ.

სისხლი იგი, რომელ თქუა: „მოიღო სასუმელი და ჰმადლობდა“[8*]. და წყალი იგი — ნათლისღებაჲ მჴსნელად მონანულთა.

უკუე კეთილად სამე[8] თქუა სახისმეტყუელმან ვარხჳსა მფრინველისაჲ.

**Ⴡ**[9]. ბ უ ვ ი ს ა თ ჳ ს თქუა: ღამის მოყუარჱ არს, ვიდრე დღისაჲ.

და უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან შეგჳყუარნა ჩუენ, რომელნი ბნელსა და აჩრდილთა სიკუდილისათა ვიყვენით[9*] ერი წარმართთაჲ უფროჲს ვიდრე ჰურიათაჲ, რომელთა შვილებაჲ ზედა ედვა და საზეპურობაჲ.

მიერვე თქუა მაცხოვარმან: (109r) „ნუ გეშინინ თქუენ, სამწყსოო მცირეო, რამეთუ უნდა ღმერთსა მოცემად თქუენდა სასუფეველი ცათაჲ!“[10*].

ხოლო თქუენ მარქუთ მე, ვითარმედ ბუვი ბილწი მფრინველი არს შჯულისაგან, ვითარ ვამსგავსოთ ქრისტესა?[10]

---

[1] განიშოვრჱს. [2] შეიწყნარჱს. [3] სამჱ. [4] ქ῀ჱსა. [5] მოსჱ. [6] **Ⴆ]Ⴡ**. [7] გჳცხნა. [8] სამჱ. [9] **Ⴡ]Ⴆ**. [10] ქ῀ჱსა.

[1*] ი. 14,30. [2*] ფს. 67,19; ეფეს 4,8. [3*] ი. 1,11. [4*] ი. 9,14. [5*] ფს, 101,7. [6*] ეს. 1,7. [7*] რომ. 1,25. [8*] მთ. 26,27. [9*] ეს. 9,2; მთ. 4,16; ლ. 1,79; ფს. 106, 10. [10*] ლ. 12,32.

მგონიეს, მჴსნელისა მისთჳს თქუა პავლემან, ვითარმედ: „რომელმან-იგი არა იცოდა ცოდვაჲ, ჩუენთჳს ცოდვილ იქმნა იგი“[1] და „მოიდრიკა გუამი მისი, რაჲთა ჩუენ აღვმაღლდეთ“[2*]. ყოველთა თანა ყოვლითა იყო, რაჲთა ყოველნი აცხოვნნეს“[3*].

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ბუვისათჳს.

**Ⴃ**[1]. მერმე თქუა დავითმან: „განახლდეს, ვითარცა ორბისა, სიჭაბუკჱ შენი“[4*].

სახისმეტყუელმან თქუა ო რ ბ ი ს ა თ ჳ ს: რაჟამს დამდედნის და დაუმძიმდიან ფრთენი მისნი და განუქმუნიან თუალნი, და ეძიებნ წყაროსა წყალთასა და აღფრინდის მიქცეულად მაღალსა ქარსა მძაფრსა მზისთუალსა წყაროდმი და განახურვნის ფრთენი და თუალნი შეპიმუებულნი და შთაჴდის წყაროსა და იბანის სამჯერ და განჭაპუკნის.

და თუ შენცა გაქუნდეს სამოსელი ძუელისა კაცისაჲ[5*] და მოგაკლდეს თუალ[თა], იძიე საგონებელი წყაროჲ, მცნებაჲ ღმრთისა ცხოველისაჲ, რომელმან-იგი თქუა: „მე დამიტევეს წყაროჲ წყლისა ცხოველისაჲ“[6*], და აღფრინდე[2] სიმაღლესა მზისთუალისასა, მართლისა მის იესუ ქრისტჱსა. და მან დაგიწუას ძუელი იგი სამოსელი, რომელ შეიმოსე[3] ეშმაკისაგან, რომელ ორთა მათ მოხუცებულთა ესმა: „დაძუელებულნო დღითა ბოროტითა![7*] და ნათელ-იღო შენ სამჯერ მყოვარ[4] წყაროჲსაგან სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სულისა წმიდისაჲთა. და განიძარცო ძუელი იგი კაცი საქმითურთ მისით და შეიმოსოთ (!) ახალი, რომელ ღმერთი დამყარებულ არს, ვინაჲცა დავითმან თქუა: „განახლდინ, ვითარცა (109v) ორბისა, სიჭაბუკჱ შენი!“[8*] უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ორბისათჳს.

**Ⴄ**[5]. უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან თქუა: „მიფლიეს გუამი ჩემი დადებად, მიფლიეს მერმე აღებად იგი“[9*]. ჰურიანი კრთებოდეს სიტყუას მას.

არს მფ[რ]ინველი რაჲმე ჰინდოჲ. სახელი ჰრქჳან მას ფ ი ნ ი ქ ს. მეხუთასით წლით მოვიდის[6] ხეთა ლიბანისათა და აღივსნის ფრთენი თჳსნი საკუმეველითა. და მოვიდის არეგდ ქალაქად თთუესა მიჰრაკნისასა გინათუ ვარდობისასა და აუწყის ქურუმსა მას ბაგინისასა. და ქურუმმან მან, ვითარ გულისხმა-ყვის, შევიდის ბაგინად და აღავსის ბაგინი იგი ნასხლევითა, გინათუ შეშითა. და წარვიდის მფრინველი იგი არეგდ ქალაქად სავსჱ საკუმეველითა და შეჴდის ბაგინად და თჳთ ცეცხლი აღანთის და თავი შეიწჳს. ხვალისაგან შევიდის ქურუმი იგი და ეძიებნ ბაგინსა მას ზედა და პოვის მატლი ერთი ნაცარსა მას შინა. და მეორესა დღესა ფრთენი შეისხნის და იქმნის მართუე[7] მფრინველის. და იქმნის ვითარცა პირველი იგი და იჯმნის ქურუმისა მისგან. აღფრინდის და წარვიდის და ძუელსავე ადგილსა მივიდის.

ხოლო თუ მფრინველსა უფლიეს მოკლვად გუამისა თჳსისა და ცხორებად, უგუნურნო, თქუენ რაჲსა ჰკრთებით სიტყუასა უფლისა ჩუენისა იესუ

---

[1] Ⴃ] Ⴈ. [2] აღფრინდეს. [3] შეიმოსჱ. [4] მყუვარ. [5] Ⴄ]Ⴃ. [6] მოვიდეს. [7] მართუჱ.

[1*] II კორ. 5,21. [2*] II კორ. 11,7. [3*] I კორ. 9,22. [4*] ფს. 102,5. [5*] ეფეს. 4,22; კოლ. 3,9. [6*] იერ. 2,13. [7*] დან. 13,52. [8*] ფს. 102, 5. [9*] ი. 10,18.

ქრისტჱსსა, რომელმან-იგი თქუა: „მიფლიეს გუამისა ჩემისა დადებად და მიფლიეს აღებად იგი“[1*].

ფინიქსი[1] სახედ მაცხოვრისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა მოაქუს, რამეთუ ცით გამოვიდა და მოიხუნა ორნივე ფრთენი სულითა სულნელებისაჲთა, სიმჴნითა და ნიჭითა ცათაჲთა. რამეთუ ჩუენ გალობითა აღვამაღლენით ჴელნი ჩუენნი და აღვავლინოთ სულნელებაჲ საქმითა კეთილითა, სიმჴნითა და წესიერებითა.

უკუე კეთილად სამე[2] თქუა სახისმეტყუელმან ფჳნიქს მფრინველისათჳს. (110r)

ႨႢ[3]. წიგნი იტყჳს: „რომელმან ძჳრი თქუას მამისათჳს გინათუ დედისა თჳსისათჳს, სიკუდილით მოკუედინ“[2*], რომელნი შეურაცხ-ჰყოფენ და რომელნი მამა-დედათა აგინებენ.

არს მფრინველი რაჲმე, რომელსა სახელი ეწოდების ო ფ ო ფ ი. სახისმეტყუელმან თქუა: რაჟამს იხილიან მართუეთა დედაჲ ანუ მამაჲ დამდედებული და თუალთაგან მოკლებული, მართუეთა მათ დაჰკრტნნიან ძუელნი ფრთენი და აღლოშნნიან თუალნი მათნი და განატფნიან იგი[ნი] ფრთითა თჳსითა და განაახლნიან და განაჭაპუკნიან იგინი, და ჰრქუან მამა-დედათა თჳსთა: ვითარცა თქუენ ჩუენთჳს კუერცხისა დადებითა და მართჳსა გამოჴდითა დაშუერით და განგუზარდენით, ეგრეცა ჩუენ მას სესხსა მიგაგებთ.

ესოდენ არა არიან კაცნი, რაოდენ პირუტყუნი, და მათ მეტყუელთა არა შეიწყნარნიან თჳსნი მამა-[დე]დანი?

კეთილად თქუა სახისმეტყუელმან.

ႨႣ[4]. კ ა ნ ჯ რ ი ს ა თ ჳ ს იობცა თქუა: „ვინ განუტევა კანჯარი თავისუფლად?“[3*].

სახისმეტყუელმან თქუა კანჯრისათჳს: კატაბანი მერემაკჱ არს. რაჟამს შვიან ხუადი კიცჳ, მამამან დაუცოხნნის საურველნი და უქმ-ქმნის, რაჲთა არა თესლი და ნათესავი მათი განმრავლდეს.

წინანდელთა მათ მამათა ძირი თესლისაჲ განამრავლიან აღორძინებად, ხოლო შემდგომთა ამათ ნათესავთა საგონებელნი ყრმანი თმენად წუართნიან; ზეცისა ცხორებასა მიჰხედის, რაჲთა აღორძნდეს, ვითარცა იტყჳს წიგნი: „გიხაროდენ, ბერწო, რომელმან არა ჰშევ, ღაღადებდ და ჴმობდ, რომელსა არა გელმოდა; რამეთუ მრავალ შვილ ესხნეს ბერწსა მას, ვიდრე არა ამას, რომელსა ესუა ქმარი“[4*].

ძუელნი იგი მცნებანი თესლსა განამრავლებდეს, ხოლო ახალი ესე თმენასა წურთის. (110v)

[ႨႤ]. კეთილად ჰრქუა იოვანე ფარისეველთა: „ნაშობნო ასპიტთანო, ვინ გიჩუენა თქუენ სივლტოლაჲ რისხვისაჲ, რომელი მოსლვად არს?“[5*].

სახისმეტყუელმან თქუა ა ს პ ი ტ ი ს ა ჲ: რაჟამს მამალი შეეხის დედალსა, პირით მაკნდის. და დედალმან, რაჟამს შთანთქის თესლი იგი, საურველნი

---

[1] ფინიქის. [2] სამჱ. [3] ႨႢ] Ⴈ. [4] ႨႣ] ႨႢ.

[1*] ი. 10,18. [2*] გამოსლ. 21,17; ლევ. 20,9; მთ. 15,4. [3*] იობ. 39,5. [4*] ეს. 54,1. [5*] მთ. 3,7. ლ. 3,7.

მოჰკუეთნის მამალსა მას და განაშორვნის. რაჟამს ჰგონიენ მამალსა მას, თუ შეეხო დედალსა მას, მუნქუესვე მოკუდის[1] მამალი იგი, სიკუდილის წინა მრავალჯერ მივიდის-მოვიდის დედლისა მის და რამეთუ ვერ დაუთმის, შეეხის დედალსა მას და მოკუდის.

ხოლო დედალსა მას, რამეთუ არა ადგნ მუცელი, რაჲთამცა მართუენი იტჳრთნა, რაჟამს აღორძნდიან ლეკუნი იგი, განჴურიტნიან გუერდნი დედისა თჳსისანი და გამოჴდიან და მოკლიან დედაჲ იგი თჳსი და ესრეთ მამა-დედისა მჭამელ არიან.

კეთილად ამსგავსნა ფარისეველნი ასპიტთა: ვითარცა-სახედ ასპიტმან მამა-დედაჲ მოკლის, ეგრეცა ფარისეველთა — მამაჲ საგონებელი, მამაჲ და დედაჲ თჳსი, მაცხოვარი ჩუენი იესუ ქრისტჱ და ეკლესიაჲ. რაჲთა აღესრულოს სივლტოლაჲ რისხვისაჲ მის, რომელი მოსლვად არს? ხოლო მამაჲ იგი მათი და დედაჲ მათი ცხოველ არიან უკუნისამდე და იგინი მოწყდეს საუკუნოდ.

**ႨႡ**[2]. უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან თქუა სახარებასა შინა: „იყვენით თქუენ მეცნიერ ვითარცა გუელნი, და უცოდველ ვითარცა ტრედნი“[1*].

სახისმეტყუელმან თქუა: სამი სახჱ არს გ უ ე ლ ი ს ა ჲ. პირველი სახჱ: რაჟამს დაბერდის და თუალთა მოაკლდის, და ჰნება[ვ]ნ განჭაპუკებაჲ, მარხვად დგის და მჴნდის, და იმარხის გუელმან მან ორმეოც დღე[3] და ორმეოც ღამე[4], ვიდრე ტყავი განევლთის[5] და განუთხნის. იძიის ნაპრალი და პოვის კლდისაჲ იწროჲ და შეჴდის იწროდ და და(111r)აგდის ტყავი იგი მისი ძუელი და განჭაპუკნის.

ისმინეთ, რომელმან-იგი თქუა: „იწრაფეთ შესლვად იწროსა მას კარსა და ძნელსა, რომელნი მიავლინებენ ცხორებად საუკუნოდ“[2*].

მეორჱ სახჱ გუელისაჲ: რაჟამს მივიდის მდინარედ სუმად, არა მიიღის გესლი იგი მისი მის თანა, არამედ მუნ ქუაბსა ანუ ჴურელსა დად[ვის].

ეგრეცა ჩუენდა ღირს, რაჟამს შევკრბეთ ეკლესიად სმენად და სუმად წყლისა ცხოველისა სამარადისოჲსა[3*], და სმენად საღმრთოჲ სიტყუაჲ ეკლესიასა შინა, და არცაღა ჯერ-არს ჩუენ თანა მიღებად გესლი იგი ქუეყანისაჲ ამის, ბილწად სავსჱ, თხლჱ შეზავებული, გულის-თქუმაჲ და ზრახვაჲ უკეთურებისაჲ.

მესამჱ სახჱ გუელისაჲ: რაჟამს იხილის შიშუელი, ეტრფიალის, და თუ იხილის შემოსილი, ზედა მიუჴდის.

და ჩუენ ესე გამოუჩინებელად გულისხმა-ვყოთ. მამაჲ ჩუენი ადამი ვიდრე შიშუელ იყო სამოთხესა შინა, მუნ ვერ ჰკადრა ზედა-მისლვად ბოროტმან ეშმაკმან.

**ႨႢ**[6]. სოლომონი იტყჳს იგავსა: „მიგუალე[7] ჯ ი ნ ჭ ვ ლ ი ს ა და ჰბაძევდ, ჵ მედგარო!“[4*].

სახისმეტყუელმან თქუა: სამი სახეჱ არს ჯინჭველისაჲ. პირველი სახჱ: რაჟამს დასკუდვილად ვლენედ გზასა, ურთიერთას თითო(ვ)ეულად თჳსი მარ-

---

[1] მუკუდის. [2] ႨႡ] ႨႩ. [3] დღჱ. [4] ღამჱ. [5] განევლტის. [6] ႨႢ] ႨႪ. [7] მიგუალჱ.
[1*] მთ. 10,16. [2*] მთ. 7,13—14. [3*] შდრ. ი. 4,14. [4*] იგავ. 6,6.

ცუალი მიაქუნ პირითა, და ცუდთა მათ, რომელთა არა აქუნ, არა ჰრქჳან ტჳრთოსანთა მათ, ვითარმედ: „გუეცით ჩუენცა!“, არცაღა ძლით მოუხუნიან მათგან, და არცაღა ჰშურნ, ვითარმედ იგინი მალედ შეიკრებენ უნჯსა.

ესე ბრძენთა მათ ქალწულთა სახჱ არს. ხოლო ვაჲ უგუნურთა მათ ქალწულთა, რომელნი არასადა განმართლდენ.

მეორჱ სახჱ ჯინჭვლისაჲ: რაჟამს შეიღის მარცუალი სადგურსა თჳსსა, შუვა ოდენ განკუეთის, ნუუკუე ზამთარ იყოს, ანუ ტფილ და აღმო (111v) ჯეჯლდენ მარცუალნი იგი და სიყმილითა მოწყდენ.

ეგრეცა შენ მცნებანი იმარხენ და განაშოვრე[1] სული შენი ბოროტისაგან საქმისა, ეკრძალე[2]. ნუ სიღრმემან მეცნიერებისამან მოგკლას, ვითარცა პავლე[3] [იტყჳს:] „წიგნმან მოკლის, ხოლო სულმან აცხოვნის“[1*]. მერმე თქუა: „მცნებამან სულისამან განგააზნაურა შენ[2*] და თუ: „მცნებანი სულიერ არიან[3*], მარტოდ მცნებასა უსულოდ სდევენ ჰურიანი სულთაგან მკუდარნი.

მესამჱ სახჱ ჯინჭვლისაჲ: მრავალჯერ, რაჟამს მივიდის ყანობირად და აღჳდის თავსა ჰუვილისასა დამუსრვად მარცულისა, ვიდრე აღსლვადმდე[4] მის თავისა ისუნებნ: იფქლისაჲ-ძი არს, ანუ ქრთილისაჲ. თუ ქრთილისაჲ არნ, ივლტინ მიერ და იფქლისასა მას მივიდის, რამეთუ ქრთილი იგი პირუტყუთა საჭმელ არს, ვითარცა იობმან თქუა: „იფქლისა ჩემისა წილ აღმომიცენდინ მე ქრთილი“[4*]. და თქუენ ივლტოდეთ ქალდეველთაგან, რომელთა პირუტყუქმნეს თავი თჳსი და ყოვლითა უცხოჲთა[5] სწავლითა.

**ႢჁ**[6]. ესაია წინაჲსწარმეტყუელმან თქუა: „მუნ ზ ღ ჳ ს-ქ ა ლ ნ ი და დევნი როკვიდენ და გრძლაბნი დაემკვდრნენ“[5*].

სახისმეტყუელმან თქუა ზღჳს-ქალთაჲ, ვითარმედ სიკუდილისა შემამთხუ[ე]ველ არიან კაცისა. ზღუასა შინა არიან და სახიობენ სახიობასა ჴმითა ტკბილითა. და მენავენი, რომელნი ადგილთა მათ ნავითა თანა-წარჰვლენან, ვითარცა ისმინ ნოვაგი იგი სახიობისაჲ, ეგოდენ ესმინებინ და სთნავნ, ვიდრემდის შესულბიან და განსცთიან, და შთაცჳვიან ზღუასა და წარწყმდიან. და ხატი მათ ზღჳს-ქალთაჲ ვიდრე უპედმდე[4] კაცისაჲ არს, ზოგი ხატი მათი — მფრინველთაჲ.

ეგრეცა ვირ-კუროთაჲ: კერძოჲ — ვირთაჲ, კერძოჲ — კუროთაჲ.

ეგრეცა ყოველი „კაცი ორ(112r)გული ერესიოტ არს ყოველთა გზათა მისთა“[6*], ვითარცა აქა იპოვნიან გუეცნი — ეკლესიასა შინა შეკრებად შეკრბიან და ცოდვასა ვერ განეშოვრნიან.

ვითარცა თქუა წიგნმან: „აქუნ ხატი იგი ღმრთისმსახურებისაჲ და ძალისაგან განდგომილ არიან“[7*]. რამეთუ რაჟამს შევიდიან ეკლესიად, კრძალვის სახედ ეჩუენნიან და რაჟამს კრებულნი იგი განეტევნიან, პირუტყუთა სახე[7] იქმნიან. ეგრეცა ზღჳს-ქალთაჲ და ვირ-კუროთაჲ სახჱ ედვას თავთა მათთა. შჯულისა გარდამავალნი მტყუვარნი და მწვალებელნი, რომელნი „სახეტკბილებითა[8] შეიტყუვებენ სულთა დაუმტკიცებელთა“[8*].

ვითარცა პავლემან თქუა ნეტარმან: „განრყუნნიან გონებანი ტკბილნი სიტყუათა ბოროტთა“[9*].

---

[1] განაშოვრჱ. [2] ეკრძა[..]ჱ. [3] პავლჱ. [4] -მდჱ. [5] ოცხოჲთა. [6] **ႢჁ**] ႢႭ. [7] სახჱ. [8] სახჱტკბილებითა.

[1*] II კორ. 3,6. [2*] რომ. 8,2. [3*] რომ. 7,14. [4*] იობ. 31,40. [5*] ეს. 13,21—22. [6*] იაკ. 1,8. [7*] II ტიმ. 3,5. [8*] რომ. 16,18. [9*] I კორ. 15,33.

ⴊⴁ[1]. არს რომელიმე იძრვისი, რომელი იწოდების გ რ ძ ლ ა ბ ი. მომრგუალე[2] არს, ბირთჳს სახე[3] ხატითა. ზურგი მისი შეჭურვილ არს ეკლითა. და ეკალი მისი ჰგავს ზღჳსა გრძლაბსა. სახისმეტყუელმან თქუა გრძლაბისათჳს: რაჟამს აღჴდის ვენაჴსა, ტევანნი დამომარცულნის და მოკუფხლნის და ქუე გარდმოაბნიის და გარდამოჴდის, შეაკოლტის ერთად და ინგორის მარცუალსა მას ზედა და აღეკრის მარცუალი იგი ეკალსა მას მისსა და მიართჳს მართუეთა თჳსთა და დაუტევის კერტი იგი ტევნისაჲ მის ცუდი.

აწ შენ, ახოვანო, რომელი სდგა მცველად და მყუდლად საგონებელსა საყურძენსა, რომლისა[4] დამწიფებულ და მოწევნულ არს მარცუალი საგონებელი ჭეშმარიტი საწნეხლად და შეკრებად საუნჯეთა შარავანდედისა მის მისლვად და მიწევნად დალიჭსა მას ქრისტჱსსა წმიდასა, მიწევნად ცხორებასა მას საუკუნესა, ვითარ უფლობ აღსლვად გრძლაბსა ადგილსა შენსა განრყუნად, შუენიერი სიმჳნჱ შენი განბნევად? და საგუმერელითა (112v) სასიკუდინოჲთა დაგჩხუეპოს შენ მჴდომმან მან ძალთამან და იავარ-ყვნეს სიმჳნენი შენნი.

უკუე მარჯუედ სამე და მსგავსად იტყოდა სახისმეტყუელი სახესა პიროტყუთასა, რომელი საღმრთოთა წიგნთა იჴსენების.

ⴊⴂ[5]. მ ე ლ ი ს ა თ ჳ ს თქუა სახისმეტყუელმან: ყოვლად გუეც არს და ვერაგ პიროტყჳ იგი: რაჟამს ჰშშ[ი]ნ და არა პოვის ნადირი ჭამად, მივიდის, პოვის ტბური თიჴოვანი, ანუ თუ სადა ბზჱ ძენ, ინგორის, ანუ თუ უჴსა და ბზესა ზედა ინგორის და ზე-უკუნ-წვის[6], ხოლო ისტუანავნ, სული ყმიდნის და განსიკუნის ყოვლად. და ჰგონებედ მფრინველნი, თუ მომკუდარ არს, გარდამოჴდიან ჭამად მისა. და ესრჱთ ტყუვილით მოიტაცნის იგინი, და დაჰყარის ნაწლევი მფრინველთაჲ მათ, და ძჳრ-ძჳრად მოწყჳდნის იგინი.

ეგრეცა ეშმაკი ყოვლად მცირჱ არს და მანქანებანი მისნი დიდ არიან. ვის უნებნ გემოჲს-ხილვად ჴორცთა მისთაგან, იგი მოკუდის. ჴორცნი მჴდომისანი მრუშება არიან, ვეცხლისმოყუარებაჲ. ჰეროდე მელად იწოდა[1*] და მწიგნობარსა მას ჰრქუა მაცხოვარმან: „მელთა ჴურელი უჩს“[2*].

კურთხევასა საგალობელსა წერილ არს: „შეიპყრენით მელნი მცბიერნი, განმრყუნელნი საყურძნისა ჩემისანი[3*]. და დავითმან თქუა: „ნაწილად მელთა იყვნენ იგინი“[4*].

უკუე კეთილად სამე [თქუა] სახისმეტყუელმან მელისაჲ.

ⴊⴃ.[7] წინაჲსწარმეტყუელი წინაჲსწარმეტყუელებს: „უფალო, თუ ვიყო ვითარცა ლომი სახლსა იუდაჲსსა და ვითარცა პანფილი სახლსა ეფრემისსა, და ვიყო ვითარცა ა ვ ა ზ ნ ი“[5*].

სახისმეტყუელმან თქუა ეგევითარი სახჱ: ყოველთა პიროტყუთა საყუარელ არს მჴეცი იგი. ხოლო მარტოდ გუელის მოძულე არს და ყოვლად ჭრელ, ვითარცა ყუავილგანრეული სამოსელი იოსეფისი[6*].

---

[1] ⴊⴁ] ⴊⴂ. [2] მ-ჱ. [3] სახჱ. [4] რ˜ი. რომლისა (იხ. ნ. მარის გამ. ჳვ. 22). [5] ⴊⴂ] ⴊⴃ. [6] ზჱ-. [7] ⴊⴃ] ⴊⴁ.

[1*] ლკ. 13,32, [2*] მთ. 8,20; ლკ. 9,58. [3*] ქება 2,15. [4*] ფს. 62,10. [5*] ოსე 5,14. [6*] შეს, 37,3.

შუენიერად შემკულ, ვითარცა დედოფალი ბღუარისაჲ, რომელ-იგი თქუა (113r) დავითმან: „დადგეს დედოფალი მარჯუენით შენსა, სამოსლითა ფესუედითა შემკულ არს პირად-პირადად“[1*].

ავაზნი მშჳდ არს ჯეკმა და ყუდრო მჴეცი იგი. რაჟამს ჭამის საჭმელი, განძღის და დაწვის სადგურსა თჳსსა. შემდგომად სამისა დღისა აღდგის ძილისაგან[1].

ეგრეცა უფალი ჩუენი მესამესა დღესა აღდგა მკუდრეთით.

და ავაზნი იგი, აღ-რაჲ-დგის ძილისაგან სადგურით თჳსით მესამესა დღესა, ყჳრილ-ყჳის ჴმითა ღაღადებისაჲთა. და ყჳრილსა მას მისსა გამოსცის სული საკუმეველთაჲ პირსა მისსა. და რომელნი-იგი შორს მჴეცნი იყვნიან, გინათუ ახლოს, მისდევდიან ღაღადებასა მისსა, ვინაჲცა-იგი სული მოეცეს.

ეგრეცა უფალი ჩუენი მაცხოვარი იესუ აღდგა მკუდრეთით და სული სულნელებისაჲ, გუეცა ჩუენ შორიელთა და მახლობელთა[2*]; ყო მშჳდობაჲ ცასა და ქუეყანასა, ვითარცა პავლემან[2] თქუა, მრავალსულნელ და ყუავილ არს სიბრძნჱ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი[3*], რომელ არს ქალწულ[ებაჲ], და მოწყალებაჲ და თმენაჲ, და სარწმუნოვებაჲ, და სიმჴნჱ, ერთობაჲ და მშჳდობაჲ და სულგრძელებაჲ, ვითარცა ავაზნის მჴეცისაჲ[4*].

თქუა სახისმეტყუელმან, რამეთუ ყოვლად ყუავილოვან არს, რამეთუ არარაჲ საშჯელი უც პირუტყუთა და მფრინველთა თანა. თქუეს ესე სადმრთოთა წიგნთა.

**ⴑ**[3]. კეთილად თქუა პავლე[4] მოციქულმან: „არარაჲთ უმეცარ ვართ ზრახვათა მისთა“[5*] და სხუასცა თქუა.

სახისმეტყუელმან თქუა: არს მჴეცი ზღუასა შინა, რომელი იწოდების ვ ა პ ა ნ ა კ რ ა ჲ[5] — კ უ ჳ ი ზ ღ ჳ ს ა ჲ. ვეშაპ-თევზის მსგავს არს, და ფერითა — მქჳშასა ჭალაკისასა.

ჴმაჲ ბოროტ არს მჴეცისაჲ მის. და უცებით მენავენი შეიტყუვნის. მივიდიან, ნავნი ვითარცა ჭალაკსა ზედა დააბნიან, მანან[ი] დაასვნიან და ალისნი შთა (113v) უტევნიან. და რაჟამს ცეცხლი აღაგზნიან მას ზედა, რაჲთამცა განტფეს, ადგილი იგი ქუე დაჴდის ქუესკნელად და შთაინთქნიან ნავნი იგი, რომელნი მუნ დაებნიან.

და უკუეთუ შენ სასოვებაჲ შენი დამოჰკიდო ეშმაკსა, დაგანთქას შენ გეჰენიასა ცეცხლისასა.

და სხუაჲ სამარადისოჲ სახჱ აც: რაჟამს ჰშშიინ, აღაღის პირი თჳსი და სული სულნელებისაჲ საკუმეველთაჲ გამოჴდის პირისაგან მისისა და ეცის სული იგი ნელი თევზთა და მისდევედ და შთაიბნინიან პირსა ვეშაპ-თევზისასა მის. და რაჟამს აღივსის პირი მისი, მაშინ შეიმტკიცნის ნიჩურნი თჳსნი და შთანთქნის წულილნი იგი თევზნი. და გულისხმა-ყავთ — ურწმუნონი იგი, ხოლო მდიდარნი დიდ-დიდნი თევზნი არა იპოვებიედ[6] კეტ-ვეშაპსა თევზსა, რამეთუ აღსრულებულ არ[ია]ნ, ვითარცა პავლე[4] თქუა: „არარაჲთ უმეცარ ვართ ზრახვათა მისთა[6*]. და სხუასცა თქუა: „ვალს ყოველსა გზასა

[1] ძილისაჳ~. [2] პავლჱმან. [3] ⴑ] ⴂⴈ. [4] პავლჱ. [5] ვალანაკრაჲ. [6] იპოვებიდ.

[1*] ფს. 44,10, [2*] ეფ. 2,17; ეს. 57,19. [3*] ეფ. 3,10, [4*] გალ. 5, 22. [5*] II კორ. 2,11. [6*] II კორ. 2,11.

არაკეთილსა“[1*]. იობ აღსრულებული თევზი იყო. მოსე[1] და იერემია, ეზეკიელ და დანიელ და ყოველნი იგი გუ[ნ]დნი მართალნი და მებრ ხოლო წმიდანი ივლტოდეს დიდისაგან ვეშაპისა: დედაკაცისა — იოსეფ — ცოლისაგან მატაკარანისა ფარაოჲსისა, სუსანა — ორთაგან მოხუცებულთა უკეთურთა; თეკლა თემეროსისგან განერა, ესთერ არტახშჱსგან განერა, იუდით ჰულომფერნესგან განერა, იონა ვეშაპ-კეტისგან განერა. და სარა, ასული ჰრაგუელისი, ამუდისგან განერა, ნეტრეული იობი დიდისაგან მკდომისა განერა.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ვაპანაკრა მძჳნვარისათჳს.

[ႰႦ]. იერემია თქუა: „ჴმა-ყო კაკაბმან შეკრებად, რომელნი არარაჲ ეყვ[ნ]იან მართუენი (114r) და ქმნამცა თჳსა სიმდიდრჱ, ხოლო შუვადღესა დაუტევონ იგი და უკუანაჲსკნელ უგუნურ იქმნეს[2*].

სახისმეტყუელმან თქუა კაკბისაჲ, ვითარმედ სხჳსა კუერცხთა აცხობნ და მართუენი გამოიჴადნის. რამეთუ უცხონი კუერცხნი მოიპარნის და თჳსა ბუდედ მიიხუნის და შეაცხვნის და მართუენი გამოიჴადნის და ვერ დაუთმიან მართუეთა მათ.

და შეკრიბის ვითარცა ქარქუეტი რაჲ და დაუტევის განჴმობად და მით ქარქუეტითა დაითმინის ცხორებად და რაჟამს აღორძნდიან მართუენი იგი, აღფრინდიან ურთიერთას თითოვეულად თჳსა თესლად, მივიდიან თჳსთა მშობელთა და იგი, ვითარცა უგუნური, დაუტევიან.

ეგრეცა ეშმაკმან მიიტაცნის ნათესავნი კაცთანი გულბრმობითა და საცთურითა და ვითარცა ზომად გუამსა გონებისასა მოიწინიან, მიერითგან თჳსი იცნის მშობელი ცნობად, ქრისტესა და ეკლესიათა. და ეშმაკი იგი დაშთის ვითარცა უგუნური.

დღეს თუ მომრუშე[2] იყო და მეძავ და ხვალე მშჳდ და მართალ იქმნე, ევლტოდე და განეშოვრე[3] უშჯულოსა მას კაკაბსა და მოვედ შენისა მის მშობელისა ღმრთისა შჯულსა და სწავლასა წმიდათა წინაჲსწარმეტყუელთა და მოციქულთასა, მართალთა და მჴნეთასა.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან კაკბისათჳს.

[ႰႡ]. კეთილად თქუა უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან სახარებასა: „ვაჲ, რომელნი მიდგომილ იყვნენ, და რომელთა აქუნდეს ყრმანი ჩჩჳლნი ძუძუჲს მწოვარნი მათ დღეთა შინა“[3*], დავითმან თქუა: „აჰა[4] ესერა უშჯულო[ე]ბასა მიუ[დ]გა და ცოდვასა შინა მშვა მე დედამან ჩემმან“[4*].

სახისმეტყუელმან თქუა ორბისათჳს, რამეთუ მაღალთა, ძნელთა დაიმკჳდრის კლდეთა (114v), და თავსა მთათასა. და რაჟამს იმამლის, მივიდის ჰინდოეთა. და მოიღის ანთრაკი იგი ნიგუზის-სახჱ მრგუალი პატიოსანი. და რაჟამს შეძრის, ანთრაკი იგი იმღერინ და ვითარცა ეჭუანი ოხრინ და ჴმობნ, და სალმობა არა მოუჴდის მას ორბსა, დაჯდის და შვის ჴსნილად.

ეგრეცა შენ, კაცო, მი-თუ-უდგენ სულნი შენნი ბოროტსა სალმობასა, იძიე გუამისა შენისათჳს საგონებელი ადვილად საშობელი ანთრაკი, რომელსა სხუაჲ ანთრაკი ვერ ესწორების, ანთრაკი გამოუჩინებელი და ადვილად

---

1 მოსჱ. 2 მომრუშჱ. 3 განეშოვრჱ. 4 არა.

1* ფს. 35, 5. 2* იერ. 17, 11. 3* მთ. 24,19; მრკ. 13,17; ლკ. 21,23. 4* ფს. 50,7.

საშობელი. ანთრაკი არს ღმრთისმშობელი მარიამ, რომელსა აქუნდა ჭეშმარიტი პატიოსანი ანთრაკი, მაცხოვარი ჩუენი იესუ ქრისტე[1], ვითარცა თქუა დავით: „ლოდი, რომელ შეურაცხ-ყვეს მაშენებელთა, იგი იქმნა თავ კიდეთა“[1*].

შეიწყნარეთ[2] „ლოდი იგი, რომელი გამოსთქდა თჳნიერ ჴელისა კაცთაჲსა“[2*]. თუ გრწმენეს, ვითარმედ მარიამისგან იშვა მჴსნელად ცოდვილთათჳს, გაქუნდეს სასოებაჲ კეთილი, ხოლო პირველად საგრაგნელთა შეიხურა ჴსნად ცოდვილთა.

ყოველსა ჟამსა განიხრწენინ და განეშორენ უჩინოთაგან სულთა შენთა სიძვაჲ, მრუშებაჲ, თავჴედებაჲ, ვეცხლისმოყუარებაჲ. და რაჟამს დაითმინო ყოვლისაგან, მას ჟამსა მიუდგე სიტყუასა ზეცისასა, ვითარცა ესაია წინაჲსწარმეტყუელმან თქუა: „სასტიკებითა და შიშითა შენითა მიუდეგით და ვშევით სული მაცხოვარებისა შენისაჲ“[3*]. ძუელთა მათ მცნებათა აქუნდა შინაგანი ზრახვაჲ, რომელი გამოაჩინებს გამოუჩინებელსა მჴსნელსა ჩუენსა იესუ ქრისტესა[3], რამეთუ დაეფარა მჴსნელი ჩუენი ცრუთა ებრაელთაგან და გამოგჳჩნდა ჩუენ, რომელნი ვსხედით ოდესმე ბნელსა და აჩრდილთა სიკუდილისათა.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ორბისათჳს.

ქვითა მოკლა დავით გოლიადი; (115r) ორნი ქვანი შემწე-ეყვნეს მას, და აჰრონ — მოსესა, რაჟამს მოსრვიდა ამალეკსა.

ორბისა არცა სადგურ არნ, არცა ბუდე.

ეგრეცა ჩუენ მრავალთა ღმერთთა მაშინ სადამე ვჰმონებდით და უცბებასა შინა ვიყვენით და მრავალსა ჭირსა კერპთმსახურებ[ის]ასა. ხოლო ვინაჲთგან მოვიდა და მოიწია ჩუენ ზედა მადლი იგი უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი შეწყნარებად მცნებაჲ მისი, რაჲთა ვცხოვნდეთ მის მიერ.

ႩႢ[4]. ელიფას თემანელმან თქუა: „ლ ო მ ჯ ი ნ ჭ ვ ე ლ ი მოისპო, რამეთუ არა იპოვა მისა საჭმელი“[4*].

სახისმეტყუელმან თქუა ლომჯინჭველისაჲ, რამეთუ მამისაჲ მის პირი ლომისაჲ არს, და დედისაჲ — ჯინჭვლისაჲ. მამაჲ იგი მძორის მჭამელ არს, და დედაჲ თივის მჭამელ.

რაჟამს ჯინჭველლომმან გამოჴდის, ორთაგანვე მკვდრი: ზოგი ლომისაჲ არნ ხატი და ზოგი ჯინჭვლისაჲ. ვერ მძორი ჭამის მამისა მის მკჳდრობისათჳს, და ვერცა მარცუალი — დედისათჳს. და მოკუდის, რამეთუ საჭმელი არა არნ მისა.

ეგრეცა ყოველი „კაცი ორგული განლიგებულ არნ ყოველთა გზათა მისთა“[5*].

არა ჯერ-არს სლვად ორთა გზათა და არცა ორგულ-ყოფად და არცაღა ორ-გონება, არა კეთილ არს, თუ არცა ესრე[5] იყოს, არცა[6*] ეგრე[6].

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ლომჯინჭველისათჳს.

---

[1] ქ~ე. [2] შეიწყნარეთ. [3] ქ~ესა. [4] ႩႢ] Ⴉ. [5] ესრე. [6] ეგრე.

[1*] ფს. 117,22; მთ. 21,42; მრკ. 12,10; ლ. 20,17. [2*] დან. 2,34. [3*] ჱს. 26,18. [4*] იობ. 4,11. [5*] იაკ. 1,8. [6*] მთ. 5,37; II კორ. 1,17; იაკ. 5,12.

**ⴉⴃ**[1]. შჯულსა წერილ არს: „ნუ შჭამთ ვრცინსა, ნუცა რაჲ-იგი მსგავსი მისი არს“[1*].

სახისმეტყუელმან თქუა ვ რ ც ი ნ ი ს ა თ ჳ ს, ვითარმედ ეგევითარი სახჱ და წესი არნ მისი: თესლი მამლისაჲ პირით მიიღის დედალმან მან, მიუდგის და ყურით შვის. თუ ეგრე არს, უკუე ბოროტად შვის.

აწცა არიან, რომელნი ყურითა ეკლესიასა შინა სიტყუასა მას ცხორებისასა ისმენენ და პურსა მას ზესკნელსა ჭამენ და (115v) სასუმელსა მას სულიერსა სუმენ. და რაჟამს გარე[2] გამოვიდიან, განაგდიან სიტყუაჲ იგი ყურით, ვითარცა დავითმან თქუა: „არა ესმინ ჴმაჲ მსახრვალისა ჯელოვნისაჲ“[2*].

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ვრცინისათჳს და რომელნი მსგავსნი არიან ვრცინისანი.

**ⴉⴄ**[3]. სახისმეტყუელმან თქუა მ ა რ ტ ო რ ქ ი ს ა ჲ: ეგევითარი მკჳდრობაჲ და სახჱ აქუს: მცირჱ არს და მსგავს არს თიკნისა. და დიდად სასტიკ არს მჴეცი იგი. და რქაჲ ერთი ადგს თავსა მისსა ზედა. მონადირეთა ვერ შეიპყრიან იგი. ქალწული წმიდაჲ მიიყვანიან და დაუსხან მას და იგი მივიდის და შთაუჴდის უბეთა მის ქალწულისათა. ქალწულმან მან განატფის მჴეცი იგი და განმზადებულად მოიყვანის შესაკრებელსა შარავანდედისასა.

ერთ ხოლო თქუას მის მარტორქისაჲ, ისმინეთ, რომელ-იგი თქუა სახარებასა, „რამეთუ აღგჳდგინა რქაჲ ცხორებისაჲ შორის სახლსა დავითის, მონისა თჳსისასა“[3*]. ვითარცა ანგელოზთა და ძალთა ცისათა ვერ შეუძლეს შეპყრობად იგი, „ყოველთა ყოვლითა იყო“[4*], ვიდრემდე მოვიდა საშოდ მარიამის ქალწულისა, ღმრთისმშობელისა „და სიტყუაჲ იგი ჴორციელ იქმნა და დაემკჳდრა ჩუენ თანა“[5*].

**ⴉⴅ**[4]. არს ნადირი კ ა ს პ ო რ ი ო ს, თ ა ჯ ჳ ჰ მ ე ლ ი ს ა ჲ; მდაბალ, ფრიად ყუდრო არს ნადირი იგი. და საურველნი მისნი საკურნებელად წამლად არნ. და იპოვის სახლსა შარავანდედთასა. მონადირჱ რაჟამს სდევნ ჭალაკთა, თაჳუმან მან მოიკუეთნის საურველნი იგი და მიუთხინის მონადირესა მას. და სხუაჲ თუ მონადირჱ სდევნ, უჩუენის ადგილი იგი. და მონადირემან მან, ოდეს იხილის, თუ არა ჰქონედ საურველნი იგი, დაუტევის და წარვიდის მისგან.

ეგრეცა შენ, მჴნეო და ახოვანო, (116r) მოიკუეთე და განაგდე შენგან ყოველივე ცოდვაჲ და გულის-თქუმაჲ ამის სოფლისაჲ და არა შეგეხოს შენ მონადირჱ ბოროტი ეშმაკი, რამეთუ შენ თანა არს ვეცხლის-მოყუარებაჲ, მრუშებაჲ, სიძვაჲ, მოიკუეთე[5] იგი და მიუგდე ეშმაკსა, ვითარცა წერილ არს პავლესა[5a]: „მიაგებდით ურთიერთას თანა-ნადებსა: საშინელსა — შიში, მოხარკესა — ხარკი, პატიოსანსა — პატივი“[6*]. პირველ[6] სასოვებაჲ მოიკუეთოთ და მიუგდოთ ეშმაკსა და მაშინღა შეუდგეთ ღმერთსა ცხოველსა.

ვეცხლი და ოქროჲ არა აქუნდა პეტრეს[7] და იოვანეს, რომელთა მკელო-

---

[1] ⴉⴃ] ⴉⴚ. [2] გარჱ. [3] ⴉⴄ] ⴉⴂ. [4] ⴉⴅ] ⴉⴁ[5]. მოიკუეთჱ. [5a] პავლჱსა. [6] პირველი. [7] პეტრჱს.
[1*] ლევ. 11,29. [2*] ფს. 57, 5—6. [3*] ლ. 1,69. [4*] I კორ. 3,22. [5*] ი. 1,14. [6*] რომ. 13,7.

ზელი იგი აღადგინეს შუენიერსა მას ბჭესა ტაძრისასა ქრისტესთჳს, რომელმან ჰრქუა მათ: „ნუ მიიღებთ ოქროსა, ნუცა ვეცხლსა[1*].

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან თაჳსათჳს.

**ႩႦ**[1]. შჯულსა წერილ არს: „ნუ შჭამთ ა ფ თ რ ი ს ა ს ა და რომელი მსგავს მისა არს“[2*].

სახისმეტყუელმან თქუა აფთრისაჲ, ვითარმედ: მამალ და დედალ არს; სადამე მამალ იქმნის, სადამე — დედალ, ბილწ მჴეცი არს, რამეთუ იცვალების.

რამეთუ იერემია წინაჲსწარმეტყუელმან თქუა: „ნუუკუე ქუაბნი აფთართანი ჰყვნე სამკჳდრებელად ჩემდა?“[3*] ეგრეცა ყოველი „კაცი ორგული განლიგებული ყოველთა გზათა მისთა“[4*] აფთრის მსგავს არს, და აწცა მრავალნი არიან ხატად მათა: ჟამ ერთ შეჴდიან ეკლესიად და ვითარცა გამოვიდიან ეკლესიით გარე[2] ერისაგან, დედათა სახჱ აქუნ.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან აფთრისათჳს.

**ႩႨ**[3]. არს სხუაჲ მჴეცი ნილოს მდინარესა, მ წ ა ვ ი ს მსგავს არს და მტერ არს კორკოდინოს მძნვარისა, რომელი-იგი ხატად მსუენის მსგავს არს, რომელთამე თქჳან ხუთქი ზღჳსაჲ.

და რაჟამს დაიძინის კორკოდინოს ხუთქმან, პირი ზე[4] უმტკმიედ (116v). და ვითარცა პოვის იგი მძინარჱ, წარვიდის იგი, მივიდის და შეისუარნის ჴორცნი მისნი მწჳრითა და ვითარცა შეიშრვის მწჳრჱ იგი, შეუჴდის პირსა მის კორკოდინოს მჴეცისასა და ყოველი ნაწლევი შეუჭამის.

ეგრეცა უჩინომან ეშმაკმან, რომელმან ვითარცა ჯოჯოხეთმან მიიტაცა ადამი და მოკლა, ეგრეცა მაცხოვარმან იესუ ქრისტემან მიწისა ჴორცნი შეისხნა და შთაჴდა ჯოჯოხეთა, და მოუხ[უ]ნა, და გამოიყვან[ნ]ა პირველნი იგი აღსრულებულნი. ხარებამან აღდგომისამან განამართლნეს და განჰჴსნეს ფლობილებაჲ სიკუდილისაჲ, შემუსრნეს საბრძოლნი ეშმაკისანი.

უკუე კეთილად სამე[5] თქუა სახისმეტყუელმან: მწავ[ი] ძამლი(!) მდინარისაჲ არს.

**ႩႧ**[6]. არს მჴეცი, რომელსა სახელი ჰრქჳან ი ქ ნ ა მ ო ნ, რომელი ითარგმანების ვ ი კ ტ ო ლ. და დიდად მტერ არს იგი და თუ ჴეკმა სასტიკ ვეშაპი პოვის, ვითარცა სახისმეტყუელმან თქუა, მივიდის, შეიგოზის თავი თჳსი თიჴითა და მიუჴდის მარტოდ და ჰბრძავნ ვეშაპსა მას და კუდითა ნიჩურთა იფარავნ.

ეგრეცა მჴსნელმან ჩუენმან იესუ ქრისტემან აღილო მიწაჲ ქუეყანით შობილი მკჳდრი. ესე თჳთ ჩას ჴორცნი, რომელ შეიმოსნა მარიამისგან ქალწულისა, რაჲთა მოკლას ვეშაპი იგი უჩინოჲ ფარაო, რომელი ზის მდინარესა ზედა ეგჳპტისასა[5*], რომელ არს ეშმაკი.

მიექცა წყობად ღმერთსა და ჰრქუა მაცხოვარსა: „ღმერთი სამე ხარი შენ და ვერ დაგითმო შენ“. ამისთჳს „დიდი იგი უფროჲს ყოვლისა“[6*] და მცირედ ყოველთა ეყო, რაჲთა ყოველნი აცხოვნნეს.

---

[1] **ႩႦ**] **ႩႧ**. [2] გარჱ. [3] **ႩႨ**]**ႩႢ**. [4] ზჱ-. [5] სამჱ. [6] **ႩႧ**] **ႩႣ**.

[1*] მთ. 10,9. [2*] II შჯ. 14,8. [3*] იერ. 12,9. [4*] იაკ. 1,8. [5*] ეზეკ. 29,3. [6*] ი. 10,29; I იოან. 4,4.

ჱ[1]. არს რაჲმე ნერგი, რომელსა სახელი ჰრქჳან პ ი რ ი დ ე ქ ს ი ო ნ, რომელი გამოითარგმანების კ ჳ შ ტ ო ბ ი ნ ი ხჱ და იპოვების იგი სოფელსა ჰინდოეთისასა. და ხილი მისი ტკბილ არს უფროჲს ყოველთა სიტკბოვებათა. და (117r) ტრედნი მივიდიან და[1] დასხდიან ხესა მას ზედა ჭამად ხილისა მის. და ჰმტერავს ხესა[2] მას ზედა გუელი დიდი, რამეთუ აჩრდილსაცა მის ხისასა ივლტინ გუელი იგი. ვიდრე მას ხესა ზედა დამკჳდრებულ არიედ ტრედნი იგი, ვერ შეეხის გუელი იგი ტრედთა მათ და ვერცალა აჩრდილსა მისსა მიეახლის. და თუ მზის დასავალით კერძო არნ აჩრდილი იგი, გუელი იგი მზის აღმოსავალად მიივლტინ, და თუ განეყენნიან[3] ტრედნი იგი ხესა მას, ანუ თუ აჩრდილსა მის ხისასა, მიემთხჳის გუელი იგი, მოკლნის და შეჭამნის იგინი.

ხოლო ხჱ იგი ყოვლად ბუნებასა ღმრთისა მამისასა და შემოქმედსა ყოვლისასა ემსგავსების[1*], და ხილი იგი — ძესა[4] მისსა, უფალსა ჩუენსა იესუ ქრისტესა[5], და აჩრდილი იგი მის ხისაჲ — სულსა წმიდასა. ვითარცა გაბრიელ ჰრქუა მარიამს: „სული წმიდაჲ მოვიდეს შენ ზედა და ძალი მაღლისაჲ გფარვიდეს შენ“[2*]. ტრედნი იგი არიან, რომელთა შეიწყნარიან სიბრძნჱ და სწავლაჲ სულისა წმიდისაჲ, ვითარცა თქუა ევანგელემან: „მსგავსად კორცთა ტრედისათა გარდამოვიდოდა მის ზედა სული წმიდაჲ“[3*].

ეკრძალე[6], ჵ კაცო, შემდგომად და აღებად სული წმიდაჲ საგონებელი, გინა ცისა გამოუჩინებელი ტრედი, რომელი ცით გარდამოჴდა მსგავსად ტრედისა და განისუენა მის ზედა, მისავე სახედ შენ ზედა განისუენოს. და თუ არა ვინმე ემსგავსოს ტრედსა ყოვლითა უმანკოვებითა, უცხო-იქმნეს ღმრთეებისაგან მამისა და ძისა და წმიდისა სულისა. და თუ გპოვოს შენ ცალიერად ვეშაპმან მან ეშმაკმან, მოგკლას შენ.

ვითარცა მუნ ვერ შეეხის ვეშაპი იგი ხესა[2] მას და ვერცაღა ნაყოფსა მის ხისასა, ეგრეცა შენ, ჵ კაცო, თუ გაქუნდეს ზეცათაჲ სული წმიდაჲ, ეშმაკი ვერ შეგეხოს შენ.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან კჳშტობნისა მისთჳს. (117v)

ჱႠ[7]. კეთილად თქუა იერემია წინაჲსწარმეტყუელმან: „დავჯედი მე, ვითარცა ყორანი მარტოჲ უდაბნოსა“[4*].

სახისმეტყუელმან თქუა ყ ო რ ნ ი ს ა ჲ, ვითარმედ [მისა] ერთ ხოლო მამალი არნ. და თუ მოკუდის მამალი იგი, დედალი იგი სხუასა მამალსა არა შეეხის.

ერმან ჰურიათამან, რომელი-იგი ქუეყანასა მას ჰურიათასა იყო, მოკლეს სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ, იესუ ქრისტე[8], მაცხოვარი მამაჲ თჳსი.

არა იყო ამიერითგან ქრისტე[8] მამა, ვითარცა თქუა პავლე[9]: „განგათხოვენ თქუენ, ვითარცა ქალწული წმიდაჲ წარდგინებად ქრისტესა“[5*]. და მათ დაუტევეს მამაჲ იგი მათი ქრისტე[8] და „ისიძვეს შეშითა და ქვითა[6*].

და თუ გაქუნდეს მარადის გონებაჲ და სიბრძნისა სიტყუაჲ და სულისა წმიდისაჲ, არა შემავალ არს შენდა მეძავი ეშმაკი.

და თუ აღმოჴდეს სიტყუაჲ უშუერი და სიკიცხევაჲ ამაოჲ პირისაგან და გონებათა ჩუენთაგან, შევიდეს მკჳდრად მჴდომი.

და აწ წრაფაჲ სულისა მიმართ წმიდისა გუაქუნდინ და ლოცვისა შე-

---

[1] ჱ] Ⴉჱ. [2] ხჱსა. [3] გ~ნეფინნიან. [4] ძჱსა. [5] ქ~ჱსა. [6] ეკრძალო. [7] ჱႠ]Ⴉჱ [8] ქ~ჱ. [9] პავლჱ.

[1*] ფს. 1,3. [2*] ლ. 1,35. [3*] მთ. 3,16; ლ. 3,22; მრკ. 1,10; ი. 1,32. [4*] იერ. 3,2. [5*] II კორ. 11,2. [6*] იერ. 3,9.

წირვაჲ, ვითარ „არა ჰრულინ, არცა დაიძინის მცველმან ისრაჱლისამან“[1*] და არა შევიდენ მპარავნი საგონებელსა და გამოუჩინებელსა სახლსა შენსა.

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან ყორნისაჲ.

**ႬႥ**[1]. „კურთხევასა კურთხევათასა“ თქუა: „ჴმაჲ გურიტისაჲ სასმენელ იყო“[2*].

სახისმეტყუელმან თქუა გ უ რ ი ტ ი ს ა ჲ, ვითარმედ: განემარტის და წარვიდის მარტოჲ უდაბნოდ და დაემკჳდრის. მარტოჲ ცხორებასა ჩუეულ არს და შორის მრავალთა მამალთა არა ჰნებავნ ყოფაჲ.

ეგრეცა მაცხოვარი ჩუენი იესუ ქრისტე[2] მარტოჲ თავით თჳსით აღვიდა მთასა თაბორსა, „და ეჩუენნეს მას მოსე[3] და ელია“[3*], და ქადაგებაჲ ზესკნელ იყო ღრუბლით: „ეგე არს ძჱ ჩემი საყუარელი, რომელი მთნდა; (118r) მაგისი ისმინეთ“[4*].

გურიტსა მარტოდ სლვაჲ უყუარს. და თქუენ, შუნიერნო ჭაპუკნო, რომელთა ქრისტე[2] შეგიმოსიეს, შეიყუარეთ შორიელად და მახლობელად მარტოდ მკჳდრ-ყოფაჲ.

**ႬႦ**[4]. ესაიას წერილ არს ეზეკიაჲსთჳს, რამეთუ თქუა: „ვითარცა მერცხალი, ეგრე ვჭრჭინევდ, და ვითარცა ტრედი, ეგრე ვღუმინევდ“[5*]. მერმე თქუა: „გურიტმან და მერცხალმან და მართუეთა ველურთა იცნეს ჟამი თჳსი[6*].

მერცხლისათჳს თქუა სახისმეტყუელმან: პირველ ერთ შჳს და სხუაჲ არღარა შჳს.

ეგრეცა მაცხოვარი ჩუენი, იესუ ქრისტე[2] — ერთჯერ მიუდგა და შვა, ერთჯერ ჯუარს ეცუა, და ერთ აღდგა მკუდრეთით.

„ერთ არს ღმერთ, ერთ — სარწმუნოვება, ერთ — ნათლისღება, ერთ — მამაჲ ყოველთაჲ ღმერთი“[7*].

უკუე კეთილად სამე თქუა სახისმეტყუელმან მერცხლისაჲ.

[**ႬႧ**]. დავითმან ღაღადებით თქუა: „ვითარცა სურინ ირემსა წყაროთა მიმართ წყალთაჲსა, ეგრე სურინ სულსა ჩემსა შენდამი, ღმერთო[8*].

სახისმეტყუელმან თქუა ი რ ე მ ი ს ა ჲ, ვითარმედ ჯეკმა მტერ არს გუელისა. და რაჟამს იხილის და ივლტინ გუელი და შთაჴდის ჴურელად, მივიდის ირემი იგი და აღივსნის ფერდნი თჳსნი წყლითა წყაროჲსაჲთა და მივიდის ჴურელად, სადა-იგი გუელი დამალულ არნ და დაასხის წყალი იგი და აღავსის ჴურელი იგი, ვიდრემდე გამოჴდის გუელი იგი და დათრგუნის ფერჴითა და მოკლის.

ეგრეცა მაცხოვარმან ჩუენმან იესუ ქრისტემან მოკლა დიდი იგი ვეშაპი ეშმაკი წყლითა ცისაჲთა, რომელი აქუნდა ღმრთეებისა სიბრძნისაგან, რომელსა წყალსა ვერ დაუდგნეს ვეშაპთა ეშმაკთა.

ღმერთმან მომეცინ მე სიბრძნჱ, რაჲთა აღვაღო პირი ჩემი და აღმოვთქუა ქებაჲ მამისა და ძისა და წმიდისა სულისაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ*.

[1] **ႬႥ**] **ႩႠ**. [2] ქ~ჱ. [3] მოსჱ. [4] **ႬႦ**] **Ⴌ**.

1* ფს. 120, 4. 2* ქება 2, 12. 3* მთ. 17,3. 4* მთ. 17,5; მრკ. 9,7; ლ. 9,35. 5* ეს. 38,14. * იერ. 8,7. 7* ეფეს. 4,5—6. 8* ფს. 41,2.

* 118r-ს ქვედა აშიაზე იოანე ბერას ნუსხური ხელით ანდერძი, სინგურით: „სამებაო წ~ო ყ~ლისა მპყრობელო, წყალობით მოხედენ ამისსა მწერალსა გლ~ხკსა მეოხებითა რჩეულსა შ~ნსა. წ~დისა ბასილი მთ~ვრ ებს~კპსისაჲ.

## Ⴒ ... ... ... ... ... ...[*]

## [Ⴀ. ႤႮႨႴႠႬႤ ႩႣႮႰႤႪႨ, ႱႠႦႭႫႧႠႧႣႱ ႣႠ ႱႠႼႷႠႳႪႧႠ]

### ႠႫႠႱ ႸႤႬႣႠ, ႮႠႲႨႭႱႠႬႭ, ႹႳႤႬ ႸႤႥႱႼႨႰႠႥႧ, ႰႭႫႪႨႱႠ ႫႠႣႪႨႱႠႧႣႱ ႤႩႨႧ႞Ⴄ[1], ႫႭႥႱႤႬႤႡႠႢ ႫႨႱႧႣႱ ႨႷႠႥႬ

არიან მრჩობლ წერილთა მათ წარმოღება პირველად დაბადებულთა მათ ღმრთისა მიერ ექუსთა მათ დღეთა ქმნული. და სხუანი რომელნიმე წმიდათაგან წიგნთა თავდგმულნი, შემდგომად ჟამთა აღწერილნი.

ადამისითგან პირველშექმნულისაჲთ ვიდრე თევდოსი ღმრთისმოყუარისა გ̃ და აბუდანტის მბრწყინვალისა. მერმე კუალად რაოდენი იქმნა სოფელსა შინა პ̃ წვალებისა სახელები. და განმარტებაჲ მათი შემოკლებულითა და უზეშთაესითა გონებითა თითოვეულისა მათისათჳს, რაოდენი შექმნა ღმერთმან ექუ[ს]თა დღეთა სოფლის შესაქმისათა, რომელსა-იგი ითხოვდ[2] და მიგიწერთ შენ.

და არიან ესე: ა̃-სა დღესა: [ა̃] — ცანი ზესკნელნი და პირველსავე დღესა — ქუესკნელნი. ბ̃ — ქუეყანაჲ. გ̃ — წყალნი, რომელთაგან[3] არს თოვლი, მყინვარი, სეტყუაჲ, თრთვლი და ცუარი და [დ] — სულნი მსახურნი, რომელ არიან ესე[4] ანგელოზთა პირნი: ანგელოზნი მადიდებელნი, ანგელოზნი ქართანი, რომელნი ჰბერვენ, ანგელოზნი ღრუბელთანი და ნისლისანი და სეტყვსანი და თოვლისანი და თრთვლისანი; ანგელოზნი ჴმისა ქუხილისანი და ელვისანი; ანგელოზნი ცივისანი და ცეცხლისანი; ანგელოზნი ზამთრისანი და თესვისანი, ანგელოზნი არჱსანი და ზაფხულისანი; და ყოველნი სულნი დაბადებულთა მისთანი ცათა შინა და ქუეყანასა ზედა, უფსკრულთანი და ქუეშე[5] ქუეყანისანი.

ე̃: ჯოჯოხეთი და წარსაწყმედელი და ბნელი[6] ზედა უფსკრულთა წყალთა[7], რომელ ოდესმე ქუეყანასა ზედა, რომლისაგან — ბნელი მწუხრი.

ვ̃, ზ̃; ღამჱ და ნათელი დღისაჲ და განთიადისაჲ.

ესე შვდნი ძლიერნი საქმენი ქმნნა ღმერთმან დღესა მას პირველსა[1*].

[119r] ხოლო მეორესა დღესა — პირველ სამყაროჲ შორის წყალთა და წყალთა. ამას დღესა განიყვნეს წყალნი: ზოგი მისი აღჴდა ზედა სამყაროსა და ზოგი მისი დაადგრა ქუეშე სამყაროსა მას, შორის ყოველსა ზედაპირსა ქუეყანისასა. ესე ხოლო ქმნა ღმერთმან დღესა ბ̃-სა[2*].

ხოლო მესამესა დღესა: — ზღუები, მდინარები, წყაროვები, ტბები; მეორედ — თესლი სათესავი; მესამედ — მცენარენი: ხჱ ნაყოფიერი და უნაყოფოჲ; დ̃ — მაღნარნი. ესე ოთხი საქმჱ ძლიერი ქმნა ღმერთმან დღესა მესამესა[3*].

ხოლო მეოთხესა დღესა: ა̃ — მზჱ და [ბ̃] — მთოვარჱ; გ̃ — ვარსკულავნი. ესე სამნი დიდნი საქმენი ქმნნა ღმერთმან დღესა დ̃-სა[4*].

---

[1] ჰკითხჱ. [2] ითხოვდა. [3] რ̃ლისაგან. [4] ესე დ̃ ანგელოზთა. [5] ქუეშჱ. [6] ჯოჯოხეთისა და წარსაწყმედელისა და ბნელისანი. [7] წყალთანი.

[1*] შეს. 1,1—5. [2*] შეს. 1,6—8 [3*] შეს. 1,9—13. [4*] შეს. 1,14—19.

[*] სინგურით ნაწერი ხუთსტრიქონიანი სათაური საგულდაგულოდ არის მოფხეკილი,

ხოლო მეხუთესა დღესა: ა̃ — ვეშაპი დიდი. ბ̃ — თევზნი და სხუანი წყალთა შინა, გ̃ — მფრინველნი ფრთოვანნი[1]. ესენი ქმნნა ღმერთმან დღესა მას ე̃-სა[1*].

ხოლო მეექუსესა დღესა: ა̃ — მჴეცნი, [ბ̃] — საცხოვარნი, [გ̃] — ქუეწარმავალნი ქუეყანისანი და [დ̃] — კაცი. ესე დ̃-ნი დიდნი საქმენი ქმნნა ღმერთმან დღესა მე-ვ̃-სა[2*]. და იყო ყოველი ქმნული ღმრთისაჲ კ̃ბ ვ̃-თა დღეთა[2].

და აღასრულა ყოველივე საქმჱ თჳსი დღესა მას მეექუსესა, რაოდენნ[ი] არიან ცათა შინა და ქუეყანასა ზედა, ზღუათა შინა და უფსკრულთა, ნათელსა და ბნელსა და ყოველსა შინა. და განისუენა ღმერთმან ყოველთაგან საქმეთა მისთა დღესა მას მე-ზ̃-სა. და აკურთხა და განწმიდა იგი[3*].

და აუწყა იგი (sic) ანგელოზისა მიერ მოსეს[3], რამეთუ კ̃ბ მამათმთავარნი ადამითგან ვიდრე ისრაჱლისამდე[4].

„და გამოვირჩიო თავისა ჩემისა ნათესავისაგან მისისა ერი მოგებული ყოველთაგან წარმარ[თ]ა“[4*]. ხოლო იყვნეს თავნი ესე და არიან ნათესავნი, რომელთათჳს თქუა უფალმან, ესრეთ: ადამ, სჱთ, ენუს, კაინან, მალალელ, იარედ, ენუქ, მათუსალა, ლამექ, ნოვე[5], სჱმ, არფაქსად, სალა, — ხოლო კაინან არა მოაჴსენა რიცხუსა შინა, — ებერ, ფალეგ, რაგავ, სერუქ, ნაქორ, თარა, აბრაჰამ, ისაკ და ისრაჱლ — ერთბამად კ̃ბ ნათესავ.

ამისთჳსცა კ̃ბ ანბანნი ებრაელთან(ი), რომელ არიან ესენი:

## ა ნ ბ ა ნ ი ე ბ რ ა ე ლ ე ბ რ ი

א — ალეფ, ב — ბჱთ, ג — გიმელ, ד — დალჱ, ה — ჰჱ, ו — ვავ, ז — ზანა(ვ), ח — ჱთ, ט — ტჱთ, י — იოთ,(119v) ך — ქაფ, ל — ლამედ, מ — მემ, ן — ნონ, ס — სამექ, ע — აინ, פ — ფჱ, צ — წადჱ, ק — კოფ, ר — რჱ, ש — შინ, ת — თავ.

ამისთჳს კ̃ბ წიგნ არიან ძუელისაგან შჯულისა.

ესე მუჴლნი ებრაელთა შორის კ̃ზ რაჲმე არიან, ხოლო კ̃ბ აღირაცხებიან, რამეთუ ხუთნი იგი ასონი მათ შორის ორკეც არიან: **ქაფ** მრჩობლ არს, **მემ** და **ნონ** და **ფჱ** და **წადჱ**. ესრეთცა წიგნნი აღირაცხებიან:

ა̃ — აბესით, რომელ არს შობაჲ სოფლისაჲ; ბ̃ — ელისმოთ, რომელსა ჰრქჳან გამოსლვათაჲ; გ̃ — ოდოისკრა, რომელ არს ლევიტელთაჲ; დ̃ — ოდოდაბირ, რომელ არს რიცხუთაჲ; ე̃ — ევედებარიმ, რომელ არს მეორჱ შჯული; ვ̃ — დიი̃ვ, რომელ არს ისუ ნავესი წიგნი; ზ̃ — დიიობ, რომელ არს იობი; ჱ̃ — დასოპტიმ, რომელ არს მსაჯულთაჲ; თ̃ — დირუთ, რომელ არს რუთისი; ი̃ — სფერთელიმ, რომელ არს დავითი; ი̃ა — დებდრიამია, რომელ არს ნეშტთაჲ ა̃; ი̃ბ — დებდმიამინ, რომელ არს ნეშტთაჲ ბ̃; ი̃გ — დისმოელ, რომელ არს მეფეთაჲ ა̃; ი̃დ — დი დ̃თ უდისმოელ, რომელ არს მეფეთაჲ ბ̃; ი̃ე — დმალაქიმ, რომელ არს მეფეთაჲ გ̃; ი̃ვ — დმალაქიმ, რომელ არს მეფეთაჲ დ̃; ი̃ზ — დმასალოთ, რომელ არს იგავთაჲ; ი̃ჱ — ტკუელჱთ, რომელ არს ეკლესიასტჱ; ი̃თ — სირამ, რომელ არს ქებაჲ ქებათაჲ; კ̃ — დათარიასარა,

---

1 ბ—თევზნი და სხუანი, გ—მფრინველნი ფრთოვანნი წყალთა შინა. 2 დღეთაჲ. 3 მოსჱს. 4-მდჱ. 5 ნოვჱ.

1* შეს. 1,20–23. 2* შეს. 1,24—31 3*. შეს. 2, 3. 4* II შჯ. 14,2.

რომელ არს ი̃ბ წინაჲსწარმეტყუელთაჲ; კ̃ა — დიესაია, რომელ არს ესაია წინაჲსწარმეტყუელისაჲ: კ̃ბ — დიიერემია, რომელ არს იერემიაჲსი; კ̃გ — დიეზეკიელ, რომელ არს ეზეკიელისი; კ̃დ — დიდანიელ, რომელ არს დანიელისი; კ̃ე — დიეზდრა, რომელ არს ეზრაჲ; კ̃ვ — დიაზდრა, რომელ არს ეზრაჲ ბ̃; კ̃ზ — დიესთერ, რომელ არს ესთერისი.

არიან სხუანიცა მცირენი წიგნნი, რომელსა* ჰრქჳან კინოთ, რომელ არს გოდებაჲ. ესე იერემიასა შეერთვის, რომელ არს რიცხვისა მაგის მეტი და იერემიასავე შეერთვის, რაჲთა უკუე რიცხვცა ესე წიგნთაჲ გაუწყო ჭეშმარიტითა სიტყჳთა.

ხოლო სიტყჳსა შემოღებისაჲ ამის არს სახჱ ესე: ოთხად და ხუთად განჰყოფენ ებრაელთა ყრმანი ძუელისა შჯულისაგანთა. ხუთეულად დააწესებენ მოსეს წიგნთა, რამეთუ შემდგომთაცა მათ ესრჱთვე დააწესეს, რომელ არიან წიგნნი ესე: შობათაჲ, გამოსლვათაჲ, ლევიტელთაჲ, რიცხჳთაჲ, მეორისა შჯულისაჲ; მეორედ (120r) ხუთეულად — სტიქერონნი, რომელ არიან წიგნნი ესე: იობი, დავითი, იგავთაჲ, ეკლესიასტჱ, ქებაჲ ქებათაჲ. ხოლო სიბრძნჱ სოლომონისი და ზირაქი იგიცა სტიქერონნვე არიან და სარგებელნი; არონაჲსანი, რომელ არს კიდობნისანი, ხოლო ებრაელთა არა დადვეს ძუელისა შჯულისა [თანა]. მესამედ ხუთეულად — წინაჲსწარმეტყუელთაჲ, რომელ არიან წიგნნი ესე ი̃ბ-თა წინაჲსწარმეტყუელთა[1]: ესაიაჲ, იერემიაჲ, ეზეკიელი, დანიელი, რომელმან იწყო წინაჲსწარმეტყუელებად უწინარჱს ეზეკიელისა, ხოლო ცხოვნდა ცხორებასა მისსა მრავალ ჟამ და მიიწია ვიდრე მეორედ წლადმდე[2] დარიოს მეფისა, რომელი იყო უწინარჱს პირველსა წელსა კჳროს მეფისასა.

ხოლო შემდგომად ჟამთა წინაჲსწარმეტყუელთა ამათ წინაჲსწარმეტყუელებდა ანგეოზ დასაბამსა მეორედ შჱნებასა მის ტაძრისასა იერუსალჱმს. წინაჲსწარმეტყუელებდა ზაქარიაცა შემდგომად მ̃ვ დღისა ანგეაჲსა დასასრულსა შჱნებისათჳს მის ტაძრისა. ხოლო ჟამთა მათ წინაჲსწარმეტყუელებდა მალაქიაცა. ხოლო ზოგად აღიწერნეს ესე ი̃ბ-ნი წინაჲსწარმეტყუელნი.

მეოთხედ ხუთეულად დააწესეს წიგნსა რომელსა ჰრქჳან დექთობინ, რომელ გამოითარგმანების „დაწერილად“. ესე წიგნნი არიან: ისუ ნავესი — პირველი წიგნი, მსაჯულთაჲცა მასვე შეერთვის და რუთისი, ამისთჳს [რ̃] ერთი იგი ასოჲ ორკეც არს, რომელ არს **ქაფ**; ნეშტთაჲ ა̃ და მე-ბ̃ ამისთჳს, რამეთუ ორკეც არს **მემ**.

და მეფეთაჲ წიგნი [პირველი და მეორე იერ — 44], რამეთუ ორკეც არს **ნონ**; მე-გ̃ და მე-დ̃ მეფეთაჲ, რამეთუ ორკეც არს **ფჱ**.

ესე არიან ოთხნი იგი ხუთეულნი, რომელნი-იგი აღირაცხებიან კ̃ წიგნად, არიან კ̃დ თავ რიცხჳთ, ამისთჳს რამეთუ ორკეც არიან დ̃-ნი იგი ასონი.

ხოლო შემდგომად დ̃-თა ამათ ხუთეულთა კ̃ა — პირველი და მე-ბ̃ წიგნი ეზრაჲსი ერთ წიგნად შეირაცხების ებრაელთა შორის**) — მისთჳს, რამეთუ **წადეცა** ორკეცადვე შეირაცხების, რომელ არს კ̃ვ თავი წულილ-წულილად თქუმული. ხოლო ესთერისი წიგნი კ̃ბ შეირაცხების, კ̃ზ თავად იპოვების, ესე კ̃ბ-ნი სადავე იპოვებიან და მრავალფერითა სახითა აღრაცხ-

1 წნწულ̃თაჲ. 2 -მდჱ.

* ასეა. ** ეს სიტყვა ჩამატებულია სინგურით გადამწერის ხელით.

[ილ]ნი (120v) კ̃ბ-თა მათ საქმეთათჳს, რომელ ქმნნა ღმერთმან ვ̃-თა მათ დღეთა სოფლის შესაქმისათა: კ̃ბ-თა მათთჳს ნათესავთა ადამითგან ისრაჱლისამდე[1], კ̃ბ-თა მათთჳს ასოთა **ალფითგან** ვიდრე **თავ**-ადმდე[1]. და კ̃ბ-თა მათთჳს წიგნთა შობათაჲთგან ვიდრე ესთერისა.

და საწყაულ იქმნა; კ̃ბ-სა **ქსესტსა** ჰრქჳან ებრაელთა **მოდ**, ხოლო **მოდი** ბერძენთა გამოთარგმანეს და **მოდადვე** სახელ-სდებენ.

ეგრევე-სახედ მეგჳპტელნი სახელ-სდებენ **მეტ**; ეგრევე-სახედ ასურნი და არაბიელნი **მოდ-ადვე** სახელ-სდებენ, რომელი გამოითარგმანების[2] „აღსარება“, რომელ არს **მოდიმ.**

უკუეთუ არა აღივსის მოდი, იგი არა აღიარის, ვითარმედ სავსე[3] არს. და სხუასაცა ადგილსა გამოთარგმანებაჲ ორკეცად ჰპოვო. რამეთუ ჰრქჳანცა **გნომონ,** რომელ არს საწყაული; სახელ-ედების აღსარებაცა და აღსარებული და აღმ[ს]არებელი. რიცხჳ იგი საქმეთა მათ ღმრთისათაჲ დასაბამითგან კ̃ბ-თა მათ ასოთა სიტყჳს შემოღებაჲ, რომლისათჳს შჯული ჩუენდა მოიწია და ღმრთისა მოძღურებითა ყოველივე ჩუენ სახელ გუექმნა, რომლისაგან შჯული და საიდუმლონი მას შინა ქრისტე[4] იესუ მოსლვასა მას მისსა გჳწამა და გამოგჳცხადნა.

რომელი მოვიდა და სახარებითა მით აღგჳსო ჩუენ საზომი იგი ცხორებისაჲ მოდისა მისგან, ესე იგი არს აღსარებისაჲ. ყოველმან, რომელმან აღიაროს მისა მიმართ, ცხორებაჲ მისგან შეიმოსოს საწყაულითა მით სიწმიდისაჲთა, რამეთუ ებრაელთა თქჳან, რომელ არს კ̃ბ **ქსესტი** პირველმოჴსენებისა მისებრვე აღრაცხილისა, რომელნი მრავალსახედ თქუმულ არიან, რამეთუ მრავალთა სხუათა ნათესავთა გინათუ შეჰმატეს, გინათუ გამოაჴუეს საწყაულისა მისგან, რომელი ჭეშმარიტად ებრაელთაგან აღირაცხა, არამედ ჰრომთაცა შორის იპოვა ენისაებრ მათისა.

მოდსა საწყაულ ჰრქჳან, ვითარცა ებრაელთა შორის **ალეფ** ყრმასა სწავლასა შინა ჰმოძღურიან (121r), და ბერძენთა შორის **ალფინ** ძიებად იპოვა და სახელ-ედების. ხოლო მე ვისწავე[5] ებრაელთაგან, ცხადად იპოვნეს სხუასაცა ენასა შორის.

არამედ დავითსაცა ე̃ წიგნადვე განჰყოფენ. პირველით ფსალმუნითგან, რომელ არს **ესრია,** რომელი გამოითარგმანების: „ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივი[და]“[1*]... ვიდრე რომლისა თავი: **ერ მესქილ ალ დალ ოებიონ,** რომელ არს: „ნეტარ არს, რომელმან გულისხმა-ყოს გლახაკისაჲ“[2*]. ხოლო აზილას (sic) თქუა: „ნეტარ არს — სახჱ კეთილი მიცემად“. ბ̃ წიგნად: მ̃ა, რომლისა თავი: **ქიალ თააროგ ალაფისიმაინ.** რომელი გამოითარგმანების: „ვითარცა სურინ ირემსა“[3*]... ვიდრე ო̃ა თავადმდე[1], რომლისა თავი: **ჱლოინ მასფატაქ ლამელ ექთე,** რომელი გამოითარგმანების: „ღმერთო, სარჩელი შენი მეუფესა მიეც[4*]: გ̃ წიგნად: ო̃ბ, რომლისა თავი: **აქ ბოთ იჱლ ელიომ,** რომელ გამოითარგმანების: „ვითარ კეთილ არს ისრაჱლისა ღმერთი გული[თა]“[5*]... ვიდრე პ̃ჱმდე[1], რომლისა თავი: **ესდი ადონაი ლულამ ასის,** რომელი გამოითარგმანების: „წყალობათა შენთა, უფალო, უკუნისამდე უგალობდე[6*].

---

[1] -მდჱ. [2] გამოითარგმ | ნანების. [3] სავსჱ. [4] ქრისტჲ. [5] ვისწავჱ.
[1*] ფს. 1,1. [2*] ფს. 40,2. [3*] ფს. 41,2. [4*] ფს. 71,1. [5*] ფს. 72,1. [6*] ფს. 88,2.

ხოლო დ˜ წიგნად პ˜თ[1]. რომლისა თავი: **ადონაი მაონ ათა აიათა ლანუ,** რომელი გამოითარგმანების: „უფალო, შესავედრებელ მეყავ ჩუენ“[1*]. — ვიდრე დასასრულადმდე[2]..ვიდრე მეერგასესა ფსალმუნსა, რომლისა თავი არს: მელი გამოითარგმანების: „აუვარებდით უფალსა, რამეთუ ტკბილ არს“[2*]. ხოლო არს ფსალმუნთა მათ ალელუაჲ. ხოლო ე˜ წიგნად რ˜ვ ფსალმუნი, რომლისა თავი: **უდ ულა ადონაჲ ქიტობ ქილულ ამისდო,** რომელი გამოითარგმანების ეგრეთვე: „აუვარებდით უფალსა, რამეთუ კეთილ“...[3*] ვიდრე დასასრულადმდე[2] ვიდრე მეერგასესა ფსალმუნსა, რომლისა თავი არს: **ალელუელ ბაკადისო,** რომელი გამოითარგმანების: „აქებდით ღმერთსა სიწმიდეთა შინა მისთა“[4*]. არს იგიცა ალელუა.

რ˜ნ-სა ფსალმუნსა წიგნი განამართლეს. რამეთუ ებრაელნი ჰყოფენ დასასრულსა თითოეულისა წიგნისასა ე˜-თა მათ წიგნთა საფსალმუნეთა და[სა]სრულსა მას ფსალმუნისასა. საგალობელი დასასრული არს წიგნისაჲ: **მისტობაროქ ადონაჲჱლოჲ იჱლი მეალო აოდ ლაულა ამინოამინ**, რომელი გამოითარგმანების: „კურთხეულ არს უფალი ღმერთი ისრაჱლისაჲ ამიერითგან უკუნისამდე. იყავნ, იყავნ“[5*].

ესე არს სადა (121v) დაესრულების თითოეული ე˜-ვე იგი წიგნი, რომელიცა-იგი წერილ არს დასასრულსა მე-მ˜ ფსალმუნსა და ო˜ა-სა და პ˜ჱ და რ˜ე-სა. ხოლო რ˜ და მეერგასისა მის — „კურთხეულ არს უფალი ღმერთი ისრაჱლისაჲ, იყავნ, იყავნ. ყოველი სული აქებდით უფალსა“, რომელი ითქუმის ებრაელებრ: **ქოჰანნეს სამათე იჱ˜ლ თელულა. ალელულა** ითქუმის: „აქებდით“. **ალ** ითქუმის „უფალსა“. და დაესრულების ე˜-ულისა ამის საფსალმუნისა **საქმჱ.**

## [ბ. დიომიდე, ფრაგმენტი დიონისიოს თრაკიელის გრამატიკის სქოლიოებიდან*]

ხოლო მიკვრს თითოეულად აღმომკითხველთაჲ** ესოდენისა ამის სულისა წმიდისა შემზადებაჲ და გულისხმის-ყოფაჲ, რომელნი სარგებელსა ამას და ღმრთისა ნიჭსა მიიღებენ, რაჲთა არცაღა ამას ზედა იქადოდიან შორის წარმართთა ყრმათა, არამედ რაჲთა უწყოდიან რაჲცა იპოვოს მათ შორის შემზადებული, გინათუ შჯულისაგან ჭეშმარიტად, წმიდათაგან წიგნთა ძუელისაგან შჯულისა და ახლისაგან, რომელი-იგი მათ შორის იპოვოს, მიზეზი აქუნდეს პირველად წარმართთა შორის ასოჲსა შემოღებაჲ **ალეფისაგან,** რომელი ითარგმანების სწავლისა მცნებაჲ მოყვანებულსა მას ყრმასა. და იტყჳს: „ისწავე ალეფისაგან“. და მათა მისგავსებულად **ალფა** სახელი დასდვეს და შეეტყუა გამოთქუმაჲ იგი გამოთარგმანებულისაჲ ბერძენთა ენასა, რაჲთა ჰრქუას ყრმასა: „ისწავე ძიებად **ალფინ“,** რამეთუ **ალფინსა** ძიება ჰრქჳან ბერძენთა ენასა, არამედ რამეთუ თავცა არს ასოჲ იგი ალფაჲ და ღმრთისა მიერ მოცემულ არს ნათესავსა კაცთასა აღებად პირისა და გულისხმის-ყოფად,

[1] ყთ. [2] -მდჱ.

[1*] ფს. 89,1. [2*] ფს. 105, 1. [3*] ფს. 106,1. [4*] ფს. 150,1. [5*] ფს. 40, 14; 71, 19; 88, 53; 105, 48.

* შდრ. ს. ყაუხჩიშვილი, ტუმ, III, გვ. 183. ** ერთი სტრიქონი სინგურით არის ნაწერი.

რომელ-იგი წიგნსა ისწავებდედ, დიდითა აღებითა პირისაჲთა ითქუმის, ხოლო სხუაჲ იგი ასოჲ მცირედითა აღებითა პირისაჲთა მიეთხრობვი̄ს და ითქუმის. არამედ არცაღა ასოჲ აქუნდა ბერძენთა, არამედ ფჳნიკისაგან ასოჲთა წერდეს მათსა მას ბერძულსა ასოსა, რამეთუ ეგრეთვე ჴმითა და სახელის-დებითა, ვითარცა ებრაელთაჲ, მიმსგავსებულად ჰებრაელთაებრვე პინიკთა მათგანვე იპოვა.

პალამიდის ვინმე უკუანაჲს(122r)კნელ მოვიდა და იწყო ალფა-ბეტა; ი̃ვ ხოლო ასოჲ ბერძენთა უპოვა მარტოდ, ესე იგი არს: ალფა — A, ბეტა — B, გამა — Γ, დეტა — Δ, იოტა — [I, ეტა] E*, კაპა — [K]**, ლამდა — Λ, მჳ — M, ნჳ — N, ოჳ — O, პი — Π, რო — P, სიმა — [Σ]**, ტა — [T]**, ჳ — Υ*.

შესძინა კადმოს მილისელმან ასოჲ სამი: თეტა — Θ, ფჳ — Φ, ქი — [X]*, ამისთჳსცა მრავალჟამ ი̃თ! ხოლო იჴმევდეს. ამისთჳსცა, რამეთუ პირველთა მათ არა აქუნდა ლიტონი **პალიდა,** სახელ-სდვეს **სიმიაჲსაგან** და **პისა** და **ალფასა** წერდეს და სხუასა მრავალსა სიტყუასა სხუად-სახედ[2] სახელ-სდებდეს და წერდეს.

ამონიდოს ჯონელმან შესძინა ორი ასოჲ; ჰეტა — H, ჵ — Ω;

ეპიქარმოს სირაკელმან — სამი სხუაჲ: ზეტა — Z, ქსი — Ξ, ფსი — Ψ, და ესრჱთ აღესრულა კ̃დ იგი ასოჲ. ამისთჳსცა მიამსგავსა ომეროს რიცხჳ იგი კ̃ბ-თა[3] მათ წიგნთა[4] ებრაელთაჲ კ̃დ-სა მას ასოსა გამოსახულსა და აღრაცხილსა. და მანცა თჳსი იგი ჴელოვნებაჲ „ჱლიადოჲსა“ კ̃დ-ნი დაჩხიბულნი კ̃დ-ითა მით ასოჲთა მიამსგავსა, ეგრეთვე კუალად „ღჳსევს“, ესევე სიტყჳს-შემოღებაჲ ჩუენისა მის აღთქუმისაჲ, რომლისათჳს-იგი აღვთქუთ ჩუენებად რიცხჳ იგი კ̃ბ-თა მათ საქმეთაჲ ღმრთისა მიერ, რომელი ვ̃-თა მათ დღეთა სოფლის შესაქმისათა იქმნა.

ლოცვა*** ყავთ ჩემთჳს, საყუარელნო, აღმო-რა-მიკითხვიდეთ, სიყუარულით შეიწყნარეთ[5]

## [Ⴁ. ႨႮႭႪႨႲႤ ႰႭႫႠႤႪႨ. Ⴕ Ⴐ Ⴍ Ⴌ Ⴈ Ⴉ Ⴍ Ⴌ Ⴈ]

ადამ ცხოვნდა ს̃ლ წელ და შვა სჱთ; სეით ცხოვნდა ს̃ე წელ და შვა ენუს; ენუს ცხოვნდა რ̃ჟ წელ და შვა კაინან; კაინან ცხოვნდა რ̃ო წელ და შვა მალელეელ. მალელეელ ცხოვნდა რ̃ჲე წელ და შვა იარჱდ; იარჱდ ცხოვნდა რ̃ჲბ წელ და შვა ენუქი; ენუქ ცხოვნდა რჲ̃ე წელ და შვა მათუსალა; მათუსალა ცხოვნდა რპ̃ზ წელ და შვა ლამექ; ლამექ ცხოვნდა რპ̃ჱ წელ და შვა ნოვე[6]; ნოვე[6] ცხოვნდა ფ̃ წელ და შვა ს̃ჱმ[1*]; სემ ცხოვნდა რ̃ წელ.

(122v) და იყო წყლით-რღუნაჲ ქუეყანასა ზედა მ̃ დღე[7], მ̃ ღამე[8].

ყოვლად შეკრბებიან წელნი ადამითგან წყლით-რღუნამდე[9] ცს̃მბ.

სემ შემდგომად წყლით-რღუნისა ბ̃-სა წელსა შვა არფაქსად; არფაქსად ცხოვნდა რ̃ლე წელ და შვა სალა; სალა ცხოვნდა რ̃ლ წელ და შვა ებერ; ებერ ცხოვნდა რ̃ლდ წელ და შვა ფალეგ; ფალეგ ცხოვნდა რ̃ლ წელ და შვა რაგავ; რაგავ ცხოვნდა რ̃ლე წელ და შვა სერუქ; სერუქ ცხოვნდა რ̃ლ

---

[1] ივ. [2] სახჱდ. [3] კბ-თაჲ. [4] წიგნთაჲ. [5] შეიწყნარჱთ. [6] ნოვჱ. [7] დღჱ. [8] ღამჱ. [9] -მდჱ.

[1*] შეს. 5,3—32.

* აქ გამორჩენილია ერთი ასო. შდრ. ს. ყაუხჩიშვილი, ტომ III, 1923, გვ. 184. ** ბერძნული ასო ამოშლილია. *** ეს ანდერძი ტექსტში არის შეტანილი. მას მოსდევს სინგურით გამოყვანილი წინწკლებისაგან შედგენილი ხაზი.

წელ და შვა ნაქორ; ნაქორ ცხოვნდა ო̃თ წელ და შვა თარა; თარა ცხოვნდა ო̃ წელ და შვა აბრაჰამ. აბრაჰამ ცხოვნდა ო̃ე წელ და იყო ალთქუმაჲ ღმრთისაჲ მისა მიმართ.

ყოვლად შეკრბებიან წელნი წყლით-რღუნითგან ვიდრე ო̃ე წლადმდე[1] აბრაჰამისა ჩ̃იე. და აბრაჰამ შემდგომად ალთქუმისა ღმრთისა[ჲსა] ცხოვნდა კ̃ე წელ და შვა ისაკ; ისაკ ცხოვნდა ჲ̃ წელ და შვა იაკობ; იაკობ ცხოვნდა პ̃ზ წელ და შვა ლევი; ლევი ცხოვნდა მ̃ე წელ და შვა კაათ; კაათ ცხოვნდა ი̃ე წელ და შვა ამრამ[2]; ამრამ[2] ცხოვნდა ო̃ წელ და შვა მოსე[3]; მოსე[3] ცხოვნ-და პ̃ წელ და გამოიყვანნა ძენი ისრაჱლისანი ეგჳპტით უდაბნოდ.

ყოვლად შეკრბებიან წელნი ო̃ე წლითგან აბრაჰამით ვიდრე ძეთა ის-რაჱლისათა ეგჳპტით გამოსლვადმდე[1] ჳლ̃ წელ.

მოსე[3] ძეთა თანა ისრაჱლისათა დაყო უდაბნოს, ცხოვნდა-ღა მ̃ წელ სხუა და მოსცა მათ შჯული. ისუ ძემან ნავჱსმან დაუმკვდრა მათ ქუეყანაჲ იგი ალთქუმისაჲ და ცხოვნდა მათ თანა კ̃ე წელ.

ყოვლად წელნი გამოსლვითგან ძეთა ისრაჱლისათა ეგჳპტით, ვიდრე წილით განყოფადმდე[1] ქუეყანისა მის ალთქუმისა ჲ̃ე, და ვინაჲთგან იყო ალთქუმაჲ ღმრთისაჲ აბრაჰამის მიმართ წელნი ჳ̃ჟე. წყლით-რღუნითგან ჩფ̃ი წელნი; ადამითგან ძქ̃ობ წელნი.

## მსაჯულნი ისრაჱლისანი

მოხუცებულთა — ლ̃ წელ; ქუსარსათომ მეფჱ ასურეთისაჲ — ჱ წელ; გოთონიელ ძჱ კინეზისი — მ̃ წელ; ეგლომ მეფჱ მოაბისაჲ — ი̃ჱ წელ; აოდ — პ̃ წელ; იაბის მეფჱ ქანანისაჲ — კ̃ წელ; (123r) დებორა და ბარაკ — მ̃ წელ; მადიამელთა — ზ̃ წელ; გედეონ — მ̃ წელ; აბიმელექ — გ̃ წელ; თულა კ̃ წელ; იაირ — კ̃ბ წელ; ამონიტელთა — ი̃ჱ წელ; იეფ-თაე — ვ̃ წელ; ესებონ — ზ̃ წელ; ალლონ — ი̃ წელ; აბდონ — კ̃ წელ; უცხო თესლთა — მ̃ წელ; საფსონ — კ̃ წელ; სამეგარ — ა̃ წელ; ანარქიას და სამერ მსაჯულთა — მ̃ წელ; ირინის და სამანია მსაჯულთა — ლ̃ წელ.

ყოვლად შეკრბებიან მსაჯულთა ისრაჱლისათა წელნი ფ̃კ; და მღდელთა და მსაჯულთანი ჱლისნი და სამოველისნი ჟ̃ წელნი.

ყოვლად შეკრბებიან მსაჯულთა წელნი ქ̃ი წელ;

## მეფენი იუდაჲსნი იერუსალჱმს

საულ — ლ̃ წელ. მ̃ წელ ყოვლად მეფობდა საულ, არამედ თ̃ წელ მისსა მეფობასა სამოველვე შჯიდაღა; დავით — ლ̃ე წელ და ვ̃ თუე[4]; მ̃ წელ ყოვლად მეფობდა დავით, არამედ ე̃ წელ საულის მეფობასა მეფობდა. და წინაჲსწარმეტყუელებდეს გად, ნათან, დავით და ასაფ; სოლომონ — მ̃ წელ. და ტაძარსა ღმრთისასა აშენებდა და აღასრულა მე-ი̃ბ-სა წელსა მეფობისა მისისასა; და წინაჲსწარმეტყუელებდეს ნათან და აქია სალონიტელი, სემეას, ადდო; რობოამ — ი̃ჱ წელ; აბია — გ̃ წელ; ასა — მ̃ და ა̃ წელ; იოსაფატ — კ̃ე წელ; და წინაჲსწარმეტყუელებდეს მიქეა, ელია, ელისე[5], აბდია, იოველ, ოზიელ, ელიაზარ, აზარია; იორამ — ჱ̃ წელ; ოქოზია — ა̃ წელ; გოდო-

[1] -მდჱ. [2] აბრაჰამ. [3] მოსჱ. [4] თუჱ. [5] ელისჱ.

ლია, დედაჲ მისი — ზ~ წელ; იოვას — მ~ წელ; ამასია — კ~თ წელ; აზარია, რომელსა ოზიაცა ერქუა, რომელი განკეთრდა — ნ~ბ წელ, და წინაჲსწარმეტყუელებდეს ოსე[1], ამოს, ესაია, იონას; იოვათამ — ი~ვ წელ; აქაზ — ი~ვ წელ; ეზეკია — კ~თ წელ. მეექუსესა წელსა მეფობისა მისისასა ჰრომჱ აღიშენა ჰრომილჱს მიერ მეფისა; და ი~-სა წელსა მეფობისა მისისასა სალმანასარ მეფჱ ასურეთისაჲ ზედა-მოუჴდა ისრაჱლსა და წარტყუენა ოსე[1] მეფჱ ისრაჱლისაჲ ათსა თანა ნათესავსა. და ტყუენვასა მას წარტყუენა ტობი, კაცი მართალი; და მე-ი~დ-სა წელსა მეფობისა მისისასა დასნეულდა ეზეკია მეფჱ. ესაია წინაჲსწარმეტყუელმან სიკუდილისა (123v) მისისათჳს პრორჱგორევსე ცრემლოოდა მწარედ[2]. შეიწყალა ღმერთმან და შესძინა ცხორებაჲ ი~ე წელი. სასწაული მისცა მას ესაიაჲს მიერ წინაჲსწარმეტყუელისა — ეპანოდონ — აჩრდილი მზისაჲ კუალად იქცა ათთა მენაკთა.

მანასე[3] — ნ~ე წელ; ამოს — ბ~ წელ; ოსია — ლ~ა წელ, წინაჲსწარმეტყუელებდეს იერემია, სოფონიას, ოლდად, ბარუქ; იოაქას — გ~ თთუე. ფარაო ნექაო შეიპყრა იოაქას და წარტყუენა ეგჳპტედ, იოვაკიმ, რომლისა [სახელი] ელიაკიმცა — ი~ა წელ.

წინაჲსწარმეტყუელებდა ურია იერუსალჱმისათჳს და ივლტოდა ეგჳპტედ. იოვაკიმ წარავლინა მისთჳს და მოკლა იგი. იოვაკიმ, რომლისა სახელი იექონია — გ~ თთუე[4]. და ი~ დღე[5], ნაბუ[ქო]დონოსორ მეფემან ბაბილოვნისამან შეიპყრა და წარტყუენა იოვაკიმ ი~ჱ წლისაჲ ბაბილოვნდ და ყოველნი ძლიერნი და ჴელოვანნი იერუსალჱმისანი ჵ~-ოდენ. ტყუენვასა მას წარტყუენა დანიელ, ანანია, აზარია, მისაელ ჭურჭერსა თანა ტაძრისასა და ქალაქისასა და საფასჱ იგი შეიღო ბაბილოვნდ; და მეფედ დაადგინა იერუსალჱმს მატთანია იოვაკიმის წილ, მამის ძმაჲ მისი, სედეკია სახელი უწოდა.

შეკრბებიან ყოველნი წელნი ტყუენვითგან ოსჱსითგან მეფისა ისრაჱლისაჲთ და სამარიაჲსაჲთ, რომელი წარტყუენა სალმანასარ, ვიდრე წარტყუენვადმდე[6] იოვაკიმისა, მეფისა იუდაჲსა ნაბუქოდონოსორის მიერ, წელნი რ~კბ.

ყოვლად შეკრბებიან წელნი მეფეთა იუდაჲსთანი, რომელნი მეფებდეს (sic) იერუსალჱმს, საულისითგან იოვაკიმისამდე[6] წელნი ფ~ჲდ და გამოსლვითგან ძეთა ისრაჱლისათა ეგჳპტით — წელნი ჩ~რჲე, და აღთქუმითგან ღმრთისაჲთ აბრაჰამის მიმართ — წელნი ჩფ~ჟე, წყლით-რღუნითგან — წელნი ჩ~ქი; ადამითგან — წელნი წ~ყობ.

რიცხუნი წელთანი, რაოდენნი დაყვნეს ძეთა ისრაჱლისათა ბაბილოვნს ტყუევობასა, მსგავსად სიტყჳსა მის იერემია წინაჲსწარმეტყუელისა:

სედეკია — ი~ა წელ. მეორესა წელსა სედეკიაჲსსა ჩუენებაჲ იხილა (124r) ნაბუქონდონოსორ და ზრახვაჲ იგი ჰკითხა ქალდეველთა და ბაბილოვნისა ბრძენთა. ღმერთმან გამოუცხადა დანიელს ჩუენებაჲ იგი და აუწყა მეფესა. ნაბუქონდონოსორ შემდგომად სედეკიაჲსა ცხოვნდა მეფედ[7] კ~დ წელ. მარუდაქ ძჱ მისი — ი~ბ წელ, პალტასარ, ძმაჲ მისი — დ~ წელ. სერი უყო მთავართა შისთა და ხარჭთა მისთა. და გამოიღო ჭურჭერი იგი, რომელი მოიღო ნაბუქოდონოსორ იერუსალჱმით სახლისაგან ღმრთისაჲსა და სუმიდა ღჳნოსა მით. მას ჟამსა გამოუჩნდა ჴელი კაცისაჲ თითითურთ და წერდა კედელსა,

[1] ოსჱ. [2] მწარჱდ. [3] მანასჱ. [4] თთუჱ. [5] დღჱ. [6] -მდჱ. [7] მეფჱდ.

რომელი განუმარტა დანიელ. დარიოს ხუჟიკი — ი˜ზ წელ. ა˜-სა წელსა მისსა მეფობასა დანიელ შთააგდეს ჯურღმულსა მას ლომთასა, მეფესა არა უნდა, არამედ იიძულეს იგი მისთჳს დაწესებულისა მისთჳს.

კჳროს სპარსი მეფობდა შემდგომად დარიოსისა. ა˜ წელსა კჳროსისსა აღივსნეს ტყუევობისა ო˜-ნი წელნი მსგავსად სიტყჳსა მის იერემია წინაჲსწარმეტყუელისა. და გამოავლინნა კჳროს მეფემან ძენი ისრაჱლისანი ბაბილოვნით იერუსალჱმდ იესუჲს თანა იოსჱდეკისა, მღდელისა მის დიდისა, და ზორობაბელ სალათიელი ძეთა თანა ისრაჱლისათა აღმოვიდა. კჳროს მეფემან სპარსთამან მოსცა ჭურჭერი იგი ტაძრისა ღმრთისაჲ იერუსალჱმდ ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ, რომელი წარიღო ნაბუქოდონოსორ მეფემან; წინაჲსწარმეტყუელებდეს დანიელ და ეზეკიელ. ყოვლად შეკრბებიან ჟამნი წარტყუენვითგან იოაკიმის მეფისა იუდაჲსით ვიდრე პირველად წლადმდე[1] კჳროს მეფისა სპარსთაჲსა ტყუეობისა წელნი ო˜, საულისითგან, მეფისა ისრაჱლისა, წელნი ფ˜ჲ; გამოსლვითგან ძეთა ისრაჱლისათა ეგჳპტით წელნი ჩს˜ლე; აღთქუმითგან ღმრთისაჲთ აბრაჰამის მიმართ — წელნი ჩქჲ˜ე; წყლით-რღუნითგან წელნი ც˜ქვ; ადამითგან — წელნი წ˜შმბ*.

## მ ე ფ ე ნ ი   ს პ ა რ ს თ ა ნ ი

კჳროს შემდგომად აღმოსლვისა (124v) ძეთა ისრაჱლისათა იერუსალჱმდ — ლ˜ წელ; კამბუს, ძემან კჳროსისმან, რომელი ითქუა ულექთის მეორე[2] ნაბუქოდონოსორ — თ˜ წელ. მე-დ˜-სა წელსა მეფობასა მისსა ჰურიანი განდგეს. წარავლინა ჰოლოფერნე[3] ერისთავი დიდძალითა ერითა ჰურიათათჳს გარე-მოცვად[4], წარმოვიდა ჰოლოფერნე დიდითა ძლიერებითა, გარე-შეიცვა[4] ქალაქი ჰებრაელთაჲ, რომლისა სახელი ბეტულუა.

იყო ვინმე დედაკაცი ქურივი, რომლისა სახელი იუდით, მას ქალაქსა შინა. იგი გარდამოვიდა ჰოლოფერნესა კარვად მისა და დაყო დღჱ გ˜, დ˜-სა დღესა ეძინა მას თჳსსა ზედა სასუენებელსა, ღამე[5] ილოცვიდა და ზღუდე-ყო[6] ღმრთისა შეწევნაჲ და თავი მოჰკუეთა მას და ესრჱთ სპარსთა იგი ძლიერებაჲ განიბნია.

მოგუთა — ზ˜ თთუე[7]. დარიოს ვახშტასპეანი — ლ˜ვ წელ, და ვ˜-სა წელსა მეფობასა მისსა იერუსალჱმს ტაძარი იგი აღესრულა. ხოლო იშენებოდა მ˜ვ წელ; წინაჲსწარმეტყუელებდეს ანგეოზ და ზაქარია.

ქსერქსეს დიდი — ი˜თ წელ და ვ˜ თუე, მე-დ˜-სა წელსა მეფობასა მისსა ეგჳპტესა ჴელ-ყო, და მისა შემდგომად ათენელნი განხერხნა.

არტვან — ზ˜ თთუე[7]; არტახშეს ჴელგრძელი — მ˜ა წელ; მე-კ˜-სა წელსა მეფობისა მისისასა ნეემია პირის მწდჱ თჳსი გამოითხოვა შჱნებად იერუსალჱმისა და ებრძანა აღსლვად ჰურიასტნად, და აღაშენნა ზღუდენი ქალაქისანი. სივრცჱ მას შინა განმზადნა მსგავსად ხილვისა დანიელ წინაჲსწარმეტყუელისა; და ეზრაჲსგან ისწავა შჯული; და ესთერის და მარდუქჱს მიერ ჰამანი მოკლეს სპარსეთს.

ქსერქსე[8] მეორჱ — ბ˜ თთუე, როგდანე — ზ˜ თუე; დარეჰ[9], ცოლისგერი

---

1 -მდჱ. 2 მეორჱ. 3 ჰოლოფერნჱ. 4 გარჱ-. 5 ღამჱ. 6 ზღუდჱ. 7 თთუჱ. 8 ქსერქსჱ.
9 დარელ.
* მიწერილია სინგურით აშიაზე.

ნოთოსი — ი~თ წელ. არტახშეს მოჴსენებან — მ~ბ წელ; არტაქსაქსე[1] კეუქაჲსი — მ~ბ წელ, არსესოქე[2] — დ~ წელ; დარიოს — ვ~ წელ.

ალექსანდრე[3] მაკედონელმან მოკლა მეფე დარიოს და დასცა ძლიერებაჲ სპარსთაჲ (125r).

ყოვლად შეკრბებიან წელნი კჳროს მეფისაჲთგან სპარსთაჲსა ვიდრე დარიოს მეფისამდე[4] წლნი ს~ლ; ალექსანდრე[3] შემდგომად დარიოსის მოკლვისა მეფობდა მტკიცე[5] კ~ვ წელ და ზ~ თთუე[6].

## მეფენი პტოლემეანნი ეგჳპტელთანი

პტოლემეოს ლავგოსეანი — მ~ბ წელ. ამან პტოლემეოს განაწესნა და გამოათარგმანნა ო~-თა მათ შჯულისა მოწაფეთა სიბრძნენი ჰურიათანი შჯული და ყოველნი ებრაელთა წიგნნი ბერძენთა ენასა; და მე-ი~ჱ-სა წელსა მეფობისა მისისასა სელევკოს ნიკატორისმან ანტოქიაჲ აღაშენა. პტოლემეოს ძმათმოყუარემან — ლ~ზ წელ, მე-ჱ~-სა წელსა მეფობისა მისისასა სოსტრახას, დექსიფანონ. კნიდიონ აღჰმართეს ალექსანდრიას გოდოლი, რომელსა ჰრქჳან ფორონ. კ~ა წელსა მეფობასა მისსა ჰრომეს ვეცხლისა დიდებაჲ წარჰკუეთა.

პტოლემეოს ევერგეტეს — კ~ე წელ; პტოლემეოს ფილოპატოს — ი~ზ წელ; პტოლემეოს ეპიფანის — კ~ე წელ; პტოლემეოს ფილომიტოს — ი~ა წელ*; [Jer. 157r პტოლემეოს ევერგეტეს — კ~გ წელ; პტოლემეოს ოსოტერ — კ~ზ წელ; პტოლემეოს ალექსანდროს — ი~ჱ წელ; პტოლემეოს მეორემან — ი~ჱ წელ; პტოლემეოს დჳონისის — ი~თ წელ; პტოლემეოსის ასულმან კლეოპატრა — კ~ბ წელ.

ყოვლად შეკრბებიან წელნი პტოლემეანთა[7] მეგჳპტელთანი ს~ჟდ, თარგ. (sic) სნ~თ.

ოცდამეოთხესა წელსა მეფობასა კლეოპატრაჲსსა ივლიოს კეისარი მოვიდა[8] ჰრომედ და შეკრბეს კეისარნი. და წელთა ჰრომთა მეფეთა რაცხდეს. პირველად ჱ~ წელსა მეფობასა კლეოპატრაჲსსა ივლიოს კეისარი აღიღო პროტელთაგან. და კასიონ მეფობდა გ~ წელ და ზ~ თთუე[6] და ი~ დღე[9]. ი~ჱ წელსა ჰრომთა მეფობასა — ი~ე, აგჳსტოს, რომელი ჰრომს მეფობდა, კლეოპატრა მოკლა და აღიღო პტოლემეანთა მეფობაჲ და ამისა შემდგომად მეფობდა სხუათა წელთა კ~ვ-თა. მ~ე-წლისა ჰრომ[თა] მეფობისა, ესე არს მ~ბ წელი მეფობისა აგჳსტეს კეისრისაჲ, განკაცნა მაცხოვარი ჩუენი იესუ ქრისტე, იშვა და ჴორციელ იქმნა წმიდისაგან ქალწულისა მარიამისა და სულისაგან წმიდისა.

ყოვლად შეკრბებიან წელნი ქრისტჱს მოსლვადმდე ესრე: პტოლემეანთა მეფობითგან აგჳსტესნი წელნი კ~ვ, კჳროსითგან, რომელმან აღავლინნა ძენი ისრაჱლისანი ბაბილოვნით იერუსალჱმდ, წელნი ფ~ნვ, საულისითგან მეფისა ისრაჱლისაჲთ ჩ~რივ; გამოსლვითგან ძეთა ისრაჱლისათაჲთ ეგჳპტით წელნი ჩ~ლჟა; და აღთქუმითგან ღმრთისაჲთ აბრაჰამის მიმართ წელნი ც~სკ; წყლით-რღუნითგან ძ~სლვ; ადამითგან წელნი ჭჳ~ჟჱ.

ინდიკტიონი და ჳპატანი მ~ე წლითგან ჰრომთა მეფობით ესე არს. მ~ბ-სა.

---

[1] არტაქსაქსჱ. [2] არსჷსოქჱ. [3] ალექსანდრჱ. [4] -მდჱ. [5] მტკიცჱ. [6] თთუჱ. [7] პტოლემეანთანი Jer. 44. [8] მოვიდეს Jer— 44. [9] დღჱ. Jer—44.

* ხელნაწერის 125-ე ფურცელს ჩამოჭრილი აქვს სიგრძეზე ნახევარი. ტექსტი შევსებულია Jer. 44-ის მიხედვით.

წელსა აგჳსტეს კეისრისასა განკაცნა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე. ა̃ ინდიკტიონსა შაბუ და შეტერუა მათ ჳპატიონთა მაცხოვარი და უფალი ჩუენი იესუ ქრისტე იშვა და ჴორციელ იქმნა წმიდისაგან ქალწულისა და ღმრთისმშობელისა მარიამისგან და სულისაგან წმიდისა. ინდიკტიონი აღვალს ი̃ე წლადმდე და მერმე თავითვე მოიქცევის].

## [კეისარნი ჰრომთანი]

[იქმნა შემდგომად ამისა მეფედ გერი მისი ტიბერიოს*] (125v). ამისსა მე-ი̃ჱ-სა წელსა იყო ვნებაჲ უფლისაჲ; გაიოს — დ̃ წელ; კლავდიოს — ი̃ე წელ; ნერონ — ი̃დ წელ; ბალბოს, ათონ, ბატოლოს სამნივე — ა̃ წელ და ა̃ თთუე[1], ვესპასიანოს — ი̃ წელ; ტიტოს, ძჱ მისი — გ̃ წელ; დუმენტიანოს, ძმაჲ მისი — ი̃ე წელ, ნეროვას — ა̃ წელ, ტრაიანოს — კ̃ წელ; ანდრიანოს განრღუეული — კ̃ა წელ; ანტონინოს ევსებიოს მორწმუნჱ — კ̃ბ წელ; მარკოს ავლერიანოს ლუკიოსითურთ, ძმით მისით — ი̃თ წელ; კომოდოს — ი̃ბ წელ; პერტინაკს — ვ̃ თუე[2] სევეროს — ი̃ჱ წელ; ანტონინოს — ზ̃ წელ; მაკრინოს — ა̃ წელ; ალექსანდროს — ი̃თ წელ. დედაჲ ამის მეფისაჲ მამია მორწმუნე[3] იყო ფრიად და მცველ ეკლესიათა; მაქსიმიანოს — გ̃ წელ; პოპინიოს და ბალბოს — გ̃ თთუე[2]; კორდიანოს — ვ̃ წელ; ფილიპე[4] — ზ̃ წელ. ამას ყოვლითა გულითა მისითა ჰრწმენა ქრისტჱ; დეკიოზ — თ̃ წელ, და დაიკლა იგი ვიეთგანმე ძითურთ. გალოს და ბულიანოს — გ̃ წელ; ვალერიანოს და გალინოს — ი̃ე წელ; კლავდიოს — ბ̃ წელ; ავლერიანოს — ვ̃ წელ; კარინოს და ძჱ ნუმერიანოს — ბ̃ წელ; დეოკლიტიანე და მაქსიმიანე — კ̃თ წელ; (126r) მაქსიმიანოს, ლალერიანოს და მაქსიმოს, ძჱ არკულოსისი — თ̃ წელ; ამათსავე მეფობასა მეფობდა ბარტანიასა ზედა კოსტა, მამაჲ დიდებულისა კოსტანტინესი.

კოსტანტინე[5] მეფემან დიდებულმან მე-ზ̃-სა წელსა მეფობისა მისისასა მოკლა უშჯულოჲ მეფჱ მაქსიმიანე[6] და დაიპყრა ჰრომთა მეფობაჲ. და აღესრულა კოსტანტინე[5] დიდი ჲ̃ე წლისაჲ, და დაყო მეფობასა შინა ლ̃ბ წელი. მე-ი̃თ-სა წელსა მეფობისა მისისასა იყო წმიდაჲ კრებაჲ ნიკეაჲსაჲ. და ი̃თ-სა წელსა იკურთხნეს წმიდანი ეკლესიანი იერუსალჱმისანი ჴელითა წმიდისა ათანასი ალექსანდრიელისაჲთა.

ყოვლად შეკრბებიან წელნი ქრისტჱს მოსლვითგან ჯუართა პოვნადმდე[7] ტ̃კვ.

ავგუსტჱს კეისრისაჲთგან ვიდრე კოსტანტინესამდე[7] ლ̃ე მეფენი იცვალნეს ბერძენთა ზედა. და იაკობ, ძმისა უფლისაჲთგან ვიდრე კჳრილჱსამდე[7] ლ̃ე-ვე იცვალნეს ებისკოპოსნი იერუსალჱმსა ზედა.

კოსტანტინე[5], ძჱ დიდებულისა კოსტანტინესი და კოსტოს, ძმაჲ მისი — გ̃ წელ; კოსტანტინოს, ძმაჲ მათი თვითმპყრობელი — კ̃ე წელ; ივლიანე ღმრთისშემაწუხებელი — ბ̃ წელ; ივბინიანოს — ვ̃ წელ; ვალენტიანოს — ი̃ა წელ; ენუს — ი̃ბ დღე[8]; ბალენ — ი̃ა წელ; ღრატიანოს — ი̃ა წელ, თევდოსი დიდი — ი̃ე წელ, არკადი — კ̃გ წელ; ონორი — ი̃გ წელ; თევდოსი მცირჱ — მ̃ბ წელ; მარკიანე[9] — ვ̃ წელ; ლეონ — კ̃ წელ; ლეონტი — ა̃ წელ; ზენონ—

---

[1] თთუჱ. [2] თუჱ. [3] მორწმუნჱ. [4] ფილიპჱ. [5] კოსტანტინჱ. [6] მაქსიმიანჱ. [7] -მდჱ. [8] დღჱ. [9] მარკიანჱ.

* „იქმნა... ტიბერიოს“ შემოტანილია A—165 ხელნაწერიდან.

ი̃ვ წელ; ანასტას — კ̃ზ წელ; ისტჳნიანე — კ̃თ წელ; ივსტჳნა — თ̃ წელ; ტიბერის — კ̃ა წელ; მავრიკ — ი̃დ წელ; ფოკა — ჱ̃ წელ; ჰერაკლე[1] — ლ̃ა წელ; კოსტანტინე[2] და კოსტანტიანოს — ი̃დ წელ; კოსტანდინ — კ̃ჱ წელ; კოსტანტინიანოს — კ̃ბ წელ; ლეონტი — გ̃ წელ; აფსიმაროს — ზ̃ წელ; ფილიკოს — ა̃ წელ; ანასტას — გ̃ წელ; თევდოსიოს — ა̃ წელ*; ლეონ და კოსტანტინე, ძჱ მისი — მ̃ე; ლეონ და კოსტინე და დედაჲ მათი ერინე — კ̃ვ; ნიკიფორე — თ̃; მიქაელ — ბ̃; ლეონ — ჱ̃; მიქაელ — ი̃ზ; თეოფილე[3] — კ̃გ; მიქაელ და თეოდორა, დედაჲ მისი — ლ̃გ; ბასილი მეფე — კ̃; ლეონ, ძე მისი ალექსანდროს; რომანოზ; კოსტანტი; რომანოზ; ნიკიფორე კივრიჯან.

## (126v) ႨႮႭႪႨႲႤႱ ႢႠႬႫႠႰႲႤႡႠჂ ႩႳႰႧႾႤႥႠႧႠ ႫႠႧႧႣႱ ႫႭႱႤႱႧႠ ႠႧႭႰႫႤႲႧႠ ႫႨႫႠႰႧ ႬႠႧႤႱႠႥႧႠ

კჳრიელჱსონ!

ნეტარისა მის ისაკისი ყოფილთა მათთჳს კურთხევათა ძეთა მიმართ თჳსთა პირველთა მათ წიგნთა შინა გამოთქუმულ და ძალი საქმეთა მათ ყოფილთათჳს არა დადუმებულ. და იაკობისი, იგიცა, რომელ ათორმეტთა ძეთა მიმართ მოჴსენებულ და მითვე სახითა გამოცხადებულ, ვითარმედ რაჲმე არიან კურთხევანი იგი ყოფილნი და ვის ზ̃ა აღესრულნეს და რაჲმე არიან წწყ̃ლბნი იგი და ვის ზ̃ა აღესრულნეს. ვიწყო აწ გამოთქუმად ღ̃ისა მიერ მადლითა და მოსესთა მათ კურთხევათა, ვითარ ათორმეტნი იგი ნათესავნი აკურთხნა და არარაჲ და[ვ]აკლო, რამეთუ ყოვლადვე სრულ, განმტკიცებულ კაცი იგი სრულად გამოჩინებულ ზედა საძირკუელსა მას ჴსნისასა, სარწმუნოვებით გულისხმის-ყოფილ თქუმულნი იგი წინაჲსწარმეტყუელთა მათ მიერნი და აწ ქრისტეს მიერ აღსრულებულ და განუწვალებელ მისისა სიმართლისა ყოფილ. ხოლო უმჯობეს არს ჩუენდა თხრობაჲ სიტყუათა მათ სარწმუნოჲსა მოსჱსთა[1*], მოჴსენებაჲ გამო შობისა მისისა და საქმეთა მისთა მკუეთრ გამოთქუმად და არარაჲ დაშთომილ. ყოფილი იგი ას და ოც წლის[2*] შეკრიბა ერი იგი წიაღ იორდანესა და ათორმეტნი იგი ნათესავნი აკურთხნა, ვითარცა-იგი იაკობ ზრახვით უთხრობდა, ვითარმედ იგი ვინ-მე არს მუნვე ნათესავთა შორის დაფარულ მამისა მიერ შობილი ძჱ კურთხეულ არღა ჴორცითა სოფელსა შინა გამოცხადებულ.

ესე მოსე იშვა ქუეყანასა მას მეგჳპტელთასა, ვიდრე-იგი მწირობდეს მუნ ძენი ისრაჱლისანი, ნათესავისაგან ლევისი[3*], მამისაგან ამრამისი, დედისა იოქაბეტისგან. ამისი ძმაჲ აჰრონ და დაჲ მარიამ[4*]. ესე, განგდებულ სამ თჳსაჲ მდინარის კიდესა მას, შთაგდებულ კიდობანსა და გამოღებულ ასულისა მიერ ფარაოჲსისა, იზარდებოდა სახლსა შინა სამეუფოსა[5*].

---

[1] ჰერაკლჱ. [2] კოსტანტინჱ.

[1*] რიცხ. 12,7; ებრ. 3,5. [2*] II სჯ. 31,2; [3*] გამ. 2, 1—2. [4*] გამ. 6,20. [5*] გამ. 2,2—10.

* ამის შემდეგ ყოფილა სინგურით გამოყვანილი მრავალწერტილი, რომელიც ოდნავ ჩანს; იგი დაფარულია სხვა ფერის მელნით და სხვა ხელით ნაწერი ტექსტით, რომელიც იწყება მთავრულით; „თეოფილე“ სიტყვიდან კი ნაწერი ნუსხურია.

და ვითარ იყო ორმეოც წლის, განიზრახა მიხედვად ძმათა თჳსთა. ძეთა ისრაჱლისათა, რომელმან იხილა ებრაელი ძლეული*, შეეწია (127r) მას და დაამჴუა მეგჳპტელი იგი. და ესმა ფარაოს, და ეძიებდა მოკლვად. ხოლო იგი მეოტ-ქმნული მწირობდა ქუეყანასა მას მადიამელთასა. და იგი მწყსიდა ცხოვართა იოთორისთა, სიმამრისა თჳსისათა. და ყოფილ სამეოც და ათ წლის. და გამოიყვანა ერი იგი ქუეყანისა მისგან მეგჳპტელთაჲსა ბრძანებითა ღმრთისაჲთა.

მოავლინა ათნი გუემანი ეგჳპტესა ზედა. ესე მიწევნულ უდაბნოსა მას. და აღჴდა მთასა მას სინასა, გარდამოიხუნა ბრძანებანი ღმრთისაგან ცხოველისა, რომელნი სცვიდეს თჳსსა მას ერსა. არამედ რამეთუ ექუსას ათას იყვნეს გამოსრულნი იგი ეგჳპტით. და იგინი არა დამორჩილებულ ღმრთისა და დაირეცნეს უდაბნოსა მას ყოველნი. და ნაცვალად მათა აღადგინნა ღმერთმან ძენი მათნი. რომელნი-იგი აღრაცხნა მოსე[1] და განაწესნა თითოვეულნი მათგანნი ნათესავთაგანნი თითოვეულად მამათა მათთაჲსა, რაჲთა აღავსნეს მათგანნი იგი ექუსას ათასეულნი.

მიზეზ იყო ესე მოსესა მსგავსად ბრძანებისა მის ღმრთისაჲსა. გამოირჩინა ათორმეტნი კაცნი ჴელმწიფენი ნათესავთა მათთა, წარავლინნა მოხილვად ქუეყანისა მის და ათნი მათგანნი უკუნ-იქცეს და აღძრეს ერი იგი და შეიშინეს ზარ-განჴდილთა და თქუეს, ვითარმედ ქუეყანაჲ იგი ბოროტ არს და კაცნი მხე(რხ)ველ[2]. კაცის მჭამელ. და ქალაქნი დიდ-დიდ და მოზღუდვილ. და კაცნი, რომელნი მას შინა დამკჳდრებულ არიან, კაცნი ჰასაკითა დიდნი და მწჳსნი.

და უთხრობდეს მათსა, ვითარცა ნაშობთა გმირთასა. და იგინი გამოაჩინნეს მათ წინაშე, ვითარცა მკალნი, რომელთაჲ ვითარცა ესმა ერსა მას, ზარგანჴდილ იქმნ[ნ]ეს გულითა და შეშინდეს ფრიად. და სხდეს დღე[3] და ღამე[4] და აყუედრებდეს მოსეს, უნდა უკუნ-ქცევაჲ მუნვე ეგჳპტედ. მათგანთა ორთა მოიხილეს ქუეყანაჲ იგი, რომელნი-იგი იპოვნეს სარწმუნო, და წინა დაუდგეს მათ და აყენებდეს და იტყოდეს: „ქუეყანაჲ იგი, რომელ მოვლეთ ჩუენ, იგი დიდად შუენიერ არს, ქუეყანაჲ, რომელი გამოადინებს თაფლსა და სძესა. (127v) აჰა ესერა, ესე არს ნაყოფი მისი“[1*]. უჩუენეს ნაყოფი მისი მრეწეული[5] და ტევანი იყო ყურძნისაჲ გრჭოჲთა მოღებულ მჴრითა თჳსითა. და მათ არა ჰრწმენა, ზრახვიდეს ქვითა დაქოლვად მათა. და ესრე ურწმუნოვებითა და რღუევისა მუნ ყოფილისა ფიცით აღუთქუა უფალმან მოსეს და ჰრქუა, ვითარმედ: „კაცთა მაგათ, რომელთა განმამწარეს მე და არა ჰრწმენა სიტყუათა ჩემთაჲ, რომელთა იხილეს ნიშები და სასწაულები ქუეყანასა მას ეგჳპტისასა, ვერ იხილონ ქუეყანაჲ იგი კეთილი, რომელი აღუთქუ მამათა მათთა[2*].

ხოლო ყრმანი ესე, რომელთათჳს იტყოდეს იგინი, ვითარმედ ტყუემცა არიან მტერთაგან, ამათ მივსცე ქუეყანაჲ იგი და ისუ ძჱ ნავესი, და მონაჲ ჩემი[6] ქალებ, ძჱ იეფონესი[3*], რამეთუ იყო მის ზედა სული, შევიყვანნე მუნ და მივსცე ქუეყანაჲ იგი, რომელი მოიხილეს ფერჴითა მათითა“[4*], რომლისათჳს დაყოვნებულ ერი იგი უდაბნოსა მას ორმეოც წელ, ყოველნივე მოისრნეს მსგავსად სიტყჳსა მის უფლისა. გარნა ორნი იგი კაცნი, რომელთათჳს წი-

---

1 მოსჱ. 2 მხერხველ Jer—44; მხეულ A—165; მხუეჭელ Q—41. 3 დღჱ. 4 ღამჱ. 5 მძეწეული 6 ~ მონაჲ ჩემი და.

1* რიცხ. 14,6—3. 2* რიცხ. 14,21—23; 29—30; 32, 10—11. 3* რიცხ. 14,24, 30. 4* რიცხ. 14,24.

* ჩამატებულია სხვა ხელით (ძლეულ Jer. 44).

ნაჲსწარ თქუა და ძენი მათნი აღორძინებულ შეერთნეს რიცხუსა მას მამათა წილ მათთა, რომელთა მოუწოდა. ნეტარი იგი მოსე[1] წიაღ იორდანესა ასწავებდა მეორესა შჯულსა ზეგარდამო შობილ სრულ მამათა მიმართ. შჯული იგი არა თუ სხუა შჯულ მიცემულ მათა უმეტეს წინანდელისა მის, რომელ მისცა მამათა მათთა, არამედ იგივე დაწერა, რაჲთა გულისხმა-ყონ წარსრულთა მათთჳს მამათა მათთა ქუეყანასა მას ეგჳპტისასა, რაჲთა უდაბნოსა მას ყოვლითა გულითა მოშიშ იყვნენ უფლისა მიმართ.

მას ჟამსა მოსე[1] სულისა მიერ განაწესნა ათორმეტნი იგი ნათესავნი ორად ნაწილად. მისცნა კურთხევანი იგი მთასა მას გარიზნსა პირითა ექუსთა მათ ნათესავთაჲთა და წყევანი იგი მთასა მას გებალსა პირითა სხუათა მათ ექუსთაჲთა. და ამას არა თუ უდებად რას წინაჲსწარ გჳჩუენებს, რამეთუ განყვნა ნათესავნი იგი ორად ნაწილად, გამოაჩინნა რომელნიმე (128r) მათგანნი ქრისტეს მიერ კურთხევითა მით მკჳდრ-ყოფად მამათა მათ თჳსთასა ახალსა მას შჯულსა მარჯუენით პოვნილ და რომელნიმე — ძუელითა მით ცთომითა[2] შეპყრობილ თჳსისა მისთჳს ურწმუნოვებისა წყევასა ქუეშე მარცხენით ჴელთ-დებულ. ვითარცა მსგავსთა მათ თჳსთა ეტყჳს მჴსნელი: „მას ჟამსა ვჰრქუა, რომელნი-იგი მარჯუენით ჩემსა იყვნენ: მოვედით, კურთხეულნო მამისა ჩემისანო, და დაიმკჳდრეთ განმზადებული სასუფეველი თქუენთჳს დასაბამითგან სოფლისაჲთ. და რომელნი მარცხენით: წარვედით ჩემგან, წყეულნო, ცეცხლსა მას საუკუნესა, რომელი განჰმზადა მამამან ჩემმან ეშმაკისათჳს და მსახურთა მისთა“[1*]. აწ რომელნი სარწმუნოვებით სახელ-სდებენ ღმერთსა, აჰა თავთა თჳსთა გამოაჩინებდეს კურთხევასა პირითა თჳსითა მოღებულ, რაჲთა ახლისა შჯულისა ნაშობ იყვნენ წმიდისა მის ქუეყანისა. რომელ წინაჲსწარ აღუთქუა, თანა-მკჳდრ იპოვნენ და მერმე, რომელნი არა-თუ საქმითა შჯულისაჲთა განმართლებულ და არცა სარწმუნოვებითა მონანულ ყოფილ, რაჲთამცა ქრისტესა ადიდებდეს, თავნი თჳსნი თანამდებ მართლად დაშჯილ.

რამეთუ მოსეცა წინაჲსწარ თქუა, სწავლითა მით სახესა მას გჳჩუენებს: „და ესენიცა დადგენ კურთხევათა მათ: სჳმეონ, ლევი, იუდა, ზაბილონ, იოსებ, ბენიამენ“[2*], რომელთა მიერ ქრისტე წინაჲსწარ გამოიხატა, იშვა, და განცხადნა, და გურწმენა, და იდიდა, და იოსების მიერ ცნობილ, ლევისგან და იუდაჲსგან, ვითარცა მეუფჱ და მღდელი ჴორციელად იშვა, სჳმეონის მიერ ტაძარსა მას შინა ცნობილ, რამეთუ თქუა: „აწ განუტევე, უფალო, მონაჲ შენი მშჳდობით, რამეთუ იხილეს თუალთა ჩემთა მაცხოვარებაჲ შენი, რომელ განჰმზადე წინაშე პირსა ყოვლისა ერისასა. ნათელი გამობრწყინდა წარმართთა ზედა და დიდებაჲ ერისა შენისა ისრაჱლისაჲ“[3*] და ზაბილონის მიერ ნათესავთა ჰრწმენა, ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი: „ქუეყანაჲ ზაბილონისი და ქუეყანაჲ ნეფთალემისი, გზაჲ ზღუასა წიაღ (128v) იორდანესა. ერი, რომელი სხდა ბნელსა, იხილეს ნათელი დიდი, და რომელნი სხდეს აჩრდილთა სიკუდილისათა, გამოუბრწყინდა მათ ნათელი დიდი“[4*]. და ბენიამენ პავლე[3] მოციქულითა ყოველსა სოფელსა იქადაგა და იდიდა. და კჳრვება არს წინაჲსწართა მათცა მიერ, რომელ წინაჲსწარ შჯულისა მის სახითა აღასრულებდა. ხოლო აწ სულითა ქრისტეს მიერ აღსრულებულ და კურ-

---

[1] მოსჱ. [2] ცომითა. (ცთომითა Jer—44). [3] პავლჱ.

[1*] მთ. 25, 34, 41. [2*] II შჯ. 27, 12. [3*] ლ. 2,29—32. [4*] ეს. 9, 1—2.

თხევანი მიეცნეს ზედა მთასა მას გარიზნსა, ვითარცა ახლითა შჯულითა გამორჩეულ, რომლისა მიერ ქრისტე განჴორციელებულ სოფელსა გამოუჩნდა და მთასა წმიდასა იპოვა.

ვითარცა ესაია იტყჳს: „უკუანაჲსკნელთა ჟამთა გამოცხადებულ მთაჲ იგი უფლისაჲ[1*]. და წყევანი მთასა მას ზედა გებალსა, რომელთა მათ ჰრჭუაცა, რომელნი-იგი შჯულსა ქუეშე[1] იყვნეს: „წყეულ იყავნ ყოველი, რომელი არა დაადგრეს ყოველთა წერილთა წიგნისა შჯულისთა ყოფად მისა“[2*]. ყოვლისა შეძლებით გამოთქმულთა[2] მათ ვიხილოთ რასა-ძი იტყჳს[3] კურთხევათა მათ შინა მოსე[4]. რამეთუ იტყჳს წერილი იგი ესრევე: ესე კურთხევანი არიან, რომლითა აკურთხნა მოსე[5], კაცმან ღმრთისამან ძენი ისრაჱლისანი და იტყოდა წინაჲსწარ სიკუდილისა თჳსისა: „უფალი სინაჲთ მოვიდა და იწრაფდა მთით ფარანით და ბევრეულითა კადესით. მარჯუენით მის თანა ანგელოზნი მისნი. და შეიწყალა ერი თჳსი და ყოველნი წმიდანი ჴელთა მისთა და ესენი შენ ქუეშე[1] არიან[3*]. და მოიღო პირისა მისისაგან შჯული, რომელ გუამცნო ჩუენ მოსე[5] საყოფელი შორის იაკობისა და იყოს საყუარელითა მით ჴელმწიფჱ შეკრებასა მას ერისასა ნათესავებითურთ ისრაჱლისაჲთ. ამას იტყოდა წინაჲსწარმეტყუელი იგი: გჳჩუენებს ყოფილსა მას შეწევნასა ერისასა, ნათესავებითურთ ისრაჱლისაჲთ, ღმრთისა მიერ ღუაწლსა უცხოთესლთა მიმართ. სეონ მეფისაგან ესებონელთაჲსა და ოგ მეფისაგან ბასაანელთაჲსა, რომელთა შორის გამოუჩნდა ანგელოზებითურთ ჴსნად მათა მტერთა მათთაგან წყალობის-ყო-(129r) ფითა ერისა მიმართ. წეს არს ესე გულისხმის-ყოფად მოსლვისა მისთჳს უფლისა, რამეთუ რომელ-იგი მთასა მას სინასა მოსეს გამოეცხადა[6], იგი ანგელოზებითურთ მოვიდეს და იჴსნნეს წმიდანი მდევართაგან მაჭირებელთა მათთა შეწყალებითა მოსავთა მისთაჲთა[7], რამეთუ იტყჳს: „ყოველნი განწმედილნი ჴელთა შინა შენთა“[4*]. მფარველ და შესავედრებელ ყოველთა ვინ-მე იყოს, გარნა უფალი მხოლოჲ, რომელმან განყვნა მჴარნი და განწმიდნა ყოველნი, რომელნი მისა მიივლტიან, ვითარცა მფრინველმან, რომელმან შეკრიბნის მართუენი თჳსნი. და ეზრა წინაჲსწარ ეტყოდა[8] მსგავსთა მათ: კურთხეულ არს უფალი, რომელმან განყვნა ჴელნი თჳსნი და აცხოვნა იერუსალჱმი[9]. და ესაჲაჲს მიერ აყუედრებს ურჩთა მათ და ეტყჳს: „მივყვენ ჴელნი ჩემნი ყოველსა დღესა ერისა მიმართ ურჩისა“[5*] და აქა მოსეს ეტყჳს: „ყოველნი განწმენდილნი ჴელთა შინა შენთა. და ესენი შენ ქუეშე[1] არიან“[6*]. და „შეიწყნარნა სიტყუთა თჳსითა შჯულნი, რომელნი გუამცნნა[10] მოსე[5] სამკჳდრებელისა მის შესაკრებელისა იაკობისი“[7*].

აწ ვინ ვისგან-მე შეიწყნარნა სიტყუათა მათგან შჯულნი, არამედ ძემან მამისაგან? რომელ-იგი მთასა მას სინასა ღრუბლით გამოჩინებულ მოსცნა მოსეს, რომელ-იგი მამისაგან მოიღო შჯული, რამეთუ გარდამოსრულ წამებასა დასდებს ერსა მას შორის სამკჳდრებელსა ამას ძეთა იაკობისთა ძჱ შუვამდგომელ მამისა მცნებითა[11]. შჯული იგი მოსეს მიერ, და მოსე შუვამდგომელ ძისა და ერისა მის მიცემითა სამართლისა მის შჯულისაჲთა.

---

1 ქუეშჱ. 2 -თაჲ. 3 ეტყჳს. 4 მოსჱს. 5 მოსჱ. 6 გამოუცხადა. 7 -თაჲსა. 8 იტყოდა. 9 ი~ჱლი. 10 გუამცნო. 11 მცნებათა (იხ. მ. ბრიერის გამოცემა, გვ. 132).

1* ეს. 2,2. 2* II შჯ. 27,26. 3* II შჯ. 33,2. 4* II შჯ. 33,3. 5* ეს. 65,2; რომ. 10,21. 6* II შჯ. 33,3. 7* II შჯ. 33, 3—4.

რამეთუ იერემიაცა მსგავსსა ამათსა იტყჳს: „ესე ღმერთი ჩუენი და არა ვინ სხუა ამისსა გარეშე[1]; პოვნა ყოველნი გზანი სწავლისანი და მისც[ნ]ა იაკობს მონასა თჳსსა და ისრაჱლს [ს]აყუარელსა თჳსსა“[1*]. და მამისა მიერ პოვნილ ყოველივე სიბრძნე და სწავლაჲ მისცა [ძესა][2], რომელსა იაკობს ისრაჱლად უწესს წინაჲსწარმეტყუელი იგი, რომელ არს პირმშოჲ ძჱ ღმრთის და ძესა მოუღებიეს ყოველივე სიბრძნე. მიჰმადლა კაცთა, ვითარცა იტყჳს, ვითარმედ: „ამისა შემდგომად ქუეყანასა ზედა (129v) გამოჩნდეს და კაცთა შორის იქცეოდის“[2*]. რამეთუ მოსეცა წინაჲსწარ მისცა მამათა მათთა შჯული იგი, რომელ მოეღო ძისაგან[3]. და ამისა შემდგომად ასწავებდა ძეთა მათთა შჯული იგი, რომელ მოეღო ძისაგან. და ამისა შემდგომად ასწავებდა ძეთა მათთა მეორესა შჯულსა, რაჲთა გამოაჩინნეს ორნი იგი შჯულნი: ძუელი იგი წინა-დაცუეთით მამათა მათთა განუჩინა და ახალი იგი ახალთა დაუმარხა.

აწ რომელმან მოსეს მიერ განაწესა ძუელი, იგივე გჳჩუენებს ახალსა მას, რამეთუ იგი მხოლოჲ მხოლო ღმერთ. რომელ მათ მიერ იქადაგა, გამოუჩინებელ ურწმუნებულ. და იგი მხოლოჲ ძჱ ღმრთისაჲ, რომელი სოფელსა გამოუჩნდა, რაჲთა ჰრწმენეს, ვითარცა იერემიაჲს მიერ იტყჳს: „და იყოს მათ დღეთა შინა — იტყჳს უფალი — დავდვა სახლსა მას ზედა დავითისსა და სახლსა იუდაჲსსა აღთქუმაჲ ახალი, არა ეგრე, ვითარ-იგი აღუთქუ მამათა მათთა მთასა მას ქორებს“[3*]. აწ ძისა ღმრთისაჲ, რომელი ყოვლისა შეუამდგომელ ყოფილ ღმრთისა და კაცთა, ღრუბლით გამო პირველ, ვითარცა სარკითა, მთასა მას მოსეს ეჩუენა, შჯული იგი მამისა მიერ ამცნო, ვითარცა იტყჳს წერილი იგი:

„და ჰრქუა უფალმან მოსეს: „გარდავედ, ამცენ ერსა მას: უკუეთუ დამარხვით დაიმარხნეთ მცნებანი უფლისა ღმრთისა თქუენისანი და სათნოებასა წინაშე მისსა იქმოდით, ყოველივე იგი გუემაჲ, რომელი მივაწიე ქუეყანასა მას ეგჳპტისასა, არა მოვავლინო თქუენ ზედა, რამეთუ მე ვარ უფალი ღმერთი თქუენი“[4*].

აწ ვინ-მე არს უფალი იგი, რომელი ეტყოდა მოსეს, არამედ ძჱ, ანუ ვისსა შჯულსა ამცნებდა, არამედ მამისასა, რომელმან თჳსი საშჯელი ინება გამოცხადებად და თქუა ვითარმედ: ყოველივე გუემაჲ, რომელი მოვაწიე მეგჳპტელთა ზედა, არა მოვაწიო თქუენ ზედა. და არა ესრე თქუ, ვითარმედ რომელმან მოავლინა: „რამეთუ მამაჲ არავის შჯის, არამედ ყოველივე საშჯელი მოსცა ძესა“[5*], რომელმან დასაჯნა მეგჳპტელნი ზღვთა მით მეწამულითა სამართლად დანთქმულ? კეთილად მეორესა შჯულსა იტყჳს, ვითარმედ: „მოიხუნა პირისა მისისაგან შჯულნი, რომელ გუამ(130r)ცნო ჩუენ მოსე[4] სამკჳდრებელი ერისა მის იაკობისი“[6*] და იყოს საყუარელითა მით უფლისაჲთა ჴელმწიფჱ, რაჲთა მას ჟამსა მოსესა ჴელმწიფედ სარწმუნოდ გამოჩნდეს[6*].

რაჟამს საყუარელი იგი ძჱ ღმრთისაჲ ზეცით დიდებით მოსეთურთ გამოჩნდეს და რომელი-იგი მის მიერ იქადაგა, ყოველთა განცხადებულად ეჩუენოს, რომელ-იგი მაშინ მოსეს მთასა მას შინა ეტყოდა და არა ვის

---

[1] გარეშჱ. [2] შდრ. Jer—44. [3] მისგან. ძისაგან (იხ. მ. ბრიერის გამ. გვ. 132). [4] მოსჱ.

[1*] ბარ. 3,36—37. [2*] ბარ. 3,38. [3*] Jer. 31,31—32. [4*] გამ. 15, 26. [5*] ი. 5,22. [6*] II შჯ. 33, 3—5.

ჰრწმენა. და აწ სოფელსა, ვითარცა კაცი გამოჩინებულ მათ შორის და არა ცნობილ, ვითარცა თჳთ მოსე იტყჳს შეკრებასა ჴელმწიფეთასა ნათესავებითურთ ისრაჱლისაჲთ, მისთჳს მოციქულნი იგიცა მსგავსსა ამისსა იტყოდეს: „უფალო, შენ ხარ, რომელმან ქმენ ცაჲ და ქუეყანაჲ და ზღუაჲ და ყოველი, რომელი პირითა საყუარელისა მონისა შენისა დავითისითა იტყოდე: რაჲსა პირუტყუებრ შეკრბეს ნათესავნი და ერმან იზრახა ცუდი? შეითქუნეს მეფენი ქუეყანისანი და მთავარნი შეკრბეს ერთად უფლისათჳს და ცხებულისა მისისათჳს. ნანდჳლვე შეკრბეს ძესა შენსა ზედა იესუს ჰეროდე და პონტიელი პილატე[1] ერითურთ და ჴელმწიფებითურთ. რავდენ ჴელმან შენმან და მარჯუენემან შენმან წინაჲსწარ განჰმზადა ყოფად“[1*]. და იწყო მოსე[2] კურთხევად მათა და თქუა: „ცხონდინ რუბენ და ნუ მოკუდებინ და იყავნ რიცხჳთ მრავალ“[2*]. აწ თუ რუბენის ზედა ვინმე ჰგონებდეს ამას თქუმულსა, შეცთომილ არს, რამეთუ მრავლით ჟამით წინა მომკუდარ რუბენ და ქუეყანასა მას ეგჳპტისასა დამარხულ. არამედ რამეთუ დავითცა წინაჲსწარ იტყჳს ქრისტესთჳს მსგავსთა მათ თქუმად: „არა მოვკუდე, არამედ ვცხოვნდე“[3*]. მსგავსად ამისა მოსეცა იტყჳს: „ცხონდინ რუბენ და ნუ მოკუდებინ და იყავნ რიცხჳთ მრავალ“, რომელ იქმნების აწ ეკლესიათა მიერ ნათესავთა მიმართ და უმრავლეს არიან ნაშობნი ბერწისანი მის, უფროჲს ქმრიელისა მის“[4*], რომელ არს ესე აღდგომისა სასწაულ, წინაჲსწარ ჰხედვიდა მოსე[2] აღდგომასა მას უფლისასა, ვითარმედ სიკუდილი მას (130v) ვერ ეუფლოს, თქუა: „ცხონდინ და ნუ მოკუდებინ“.

რამეთუ დავითცა არა თუ თავისა თჳსისამცა რაჲ შემძლებელ იყო თქუმად, ვითარმედ: ვცხოვნდე და არა[3] მოვკუდე, რომელი-იგი მოკუდა და საფლავი მისი ჰგიეს დღენდელად დღედმდე, არამედ იგიცა წინაჲსწარ ჰხედვიდა აღდგომასა მას უფლისასა, ვითარმედ სიკუდილი მას ვერ ეუფლოს. თქუა: „ცხონდინ და ნუ მოკუდებინ“.

არამედ რომელ-იგიცა წინაჲსწარ ჰხედვიდა აღდგომასა მას უფლისასა, და მორწმუნეთა მიმართ წინაჲსწარმეტყუელებს და მოციქული იტყჳს: „რომელი-იგი მოკუდა, ცოდვითა მოკუდა ერთგზის, ხოლო რომელი-იგი ცხოველ არს, ცხოველ არს ღმრთისა“[5*]. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ „ცოდვითა მოკუდა“, ყოვლადვე მოგუასწავებს, ვითარმედ: „ყოველთა კაცთა შეცოდებულთა, რომელსა-იგი არა თანა-ედვა სიკუდილი, ჩუენ ყოველთათჳს სიკუდილდ მიეცა, რაჲთა რომელნი-იგი ცოცხალ იყვნენ, არა თავისა თჳსისა[4] ცხოველ იყვნენ, არამედ მისა, რომელ-იგი მათთჳს მოკუდა და აღდგა“[6*]. და „თუ მოვწყდებით ქრისტეს თანა, ნათლისღებითა, მრწამს მკუდრეთით აღდგომილიცა არღარა მოკუდეს და სიკუდილი მის ზედა არა უფლებდეს“[7*]. ესე იყო, რომელსაცა-იგი მოსე იტყოდა: „ცხონდინ და ნუ მოკუდებინ და იყავნ რიცხჳთ მრავალ“.

და იუდაჲსიცა: „ისმინე, უფალო, ჴმაჲ იუდაჲსი და შესაკრებელსა მისსა შემოკრბედ! და ჴელნი მისნი შჯიდენ და შემწე მტერთაგან იქმნენ“[8*]. აწ ყოველნი საღმრთონი წიგნნი და ყოველნი წინაჲსწარმეტყუელნი არა სხუად რას იწრაფდეს, არამედ მჴსნელისათჳს ღაღადებდეს, რაჲთა ყოვლითა სახითა ნა-

---

[1] პილატჱ. [2] მოსჱ. [3] არაჲ. [4] თავით თჳსით (შდრ. II კორ. 5,15; Jer——44 და მ. ბრიერის გამ. გვ. 138).

[1*] საქმე 4, 24—28. [2*] II შჯ. 33,6. [3*] ფს. 117, 17. [4*] ეს. 54,1; გალ. 4,27. [5*] რომ. 6,10. [6*] II კორ. 5,17. [7*] რომ. 6, 8—9. [8*] II შჯ. 33,7.

თესავნი კაცთანი დაამორჩილნენ. და ესე არა ცუდად რაჲ, არამედ უწყოდეს, რამეთუ ძნიად მორწმუნე არიან ნათესავნი კაცთანი. იხილა ამათი ნეფსითი ჴელმწიფებაჲ. და რამეთუ ადვილად გარდასწონს უჴმარებად მიმართ უფროჲს, ვიდრე არა უმჯობესისა მიმართ. ამისთჳს იღუწის სული ყოველთა წერილთაგან ქრისტეს გამოცხადებისათჳს, რაჲთა დაამორჩილნეს მსმენელნი რწმუნებად თქუმულთა მათ, რომლითა ცხორებად შეუძლონ და ვითარ-იგი იტყჳს „უფალო, ჴმაჲ იუდაჲსი“*... [Jer — 44, 163r: გჳჩუენებს[1], რომელ იგი იუდაჲსგან ჴორცითა გამოშობად იყო ქრისტე, რომელი ევედრებინ ყოველსა ჟამსა ლოცვის-ყოფითა მამისა მიმართ წყალობით წმიდათათჳს. და მამასა შეჰვედრებს. და სახარებასა ესრევე წერილ არს: „აღიხილნა უფალმან თუალნი ზეცად და თქუა: „მამაო, გმადლობ შენ. მე უწყი, რამეთუ მარადის ისმენ ჩემსა, და აწ სიმრავლისა ამისთჳს, რომელ გარე-მომადგს, ვიტყჳ, რაჲთა უწყოდიან, ვითარცა შენ მომავლინე მე“[1*]. და მერმე: „მამაო, წმიდად დაიცვენ ესენი სოფელსა ამას. მე ამათთჳს გლოცავ. და არა ხოლო ამათთჳს, არამედ განმზადებულთა მათთჳსცა რწმუნებად სახელი შენი ჩემ გამო“[2*]. ესრეცა მოსე იტყჳს: „ისმინე, უფალო, ჴმაჲ იუდაჲსი და შესაკრებელსა შემოკრბედ“. ვინ-მე მოვიდენ შესაკრებელსა მისსა, არამედ კურთხევანი იგი და ლოცვანი, რომელთა[2] ილოცვიდა ძე მამისა მიმართ წმიდათათჳს? და რომელ იგი თქუა: „ჴელნი მისი შჯიდენ“ — იგი ჴელნი, რომელ დაემსჭუალნეს ძელსა მას. მან განსაჯნეს დაბადებულნი გამოჩინებითა მას ჟამსა ყოველთა მიმართ ნიში იგი სამშჭუალთაჲ ჴელთა მისთა, ვითარცა იოვანე იტყჳს: „იხილონ იგი თუალთა, რომელთა უგუმირეს მას“[3*]. და მერმე იტყჳს: „შემწე მტერთა მისთა ექმნე“[4*], რამეთუ შეეწია მას მამაჲ, და განარინა იგი მტერთაგან და მძაკუვართა, ვითარცა იაკობ იტყჳს: „ჴელნი შენნი ბეჭთა ზედა მტერთა შენთასა“[5*]. და დავით იტყჳს: „გარე-მომადგეს მე ძაღლნი მრავალნი და კრებულმან უკეთურთამან შემიცვა მე“[6*], რამეთუ „შენდა შევრდომილ მუცლითგან დედისაჲთ. შენ ხარ შესავედრებელი ჩემი“[7*]. ესე აღამაღლა მამამან. და დასუა საყდართა ზედა დიდებისათა, რომელსა იტყჳს: „დაჯედ მარჯუენით ჩემსა, ვიდრე დავსხნე მტერნი შენნი კუარცხლბეკად ფერჴთა შენთა“[8*]. ესე (163v) იყო, რომლისათჳს წინაჲსწარ იტყოდა მოსე: „ისმინე, უფალო, ჴმაჲ იუდაჲსი“. და შესაკრებელსა მისსა მოვიდენ. და ჴელნი მისნი შჯიდენ. და შემწე მტერთა მისთათჳს იქმნე“.

და მერმე ლევისთჳს ეგრე-სახედ იტყჳს: მიეცით ლევის განცხადებულებაჲ მისი. და სამართალი მისი კაცსა წმიდასა, რომელ-იგი განცადეს გამოცდითა და აყუედრებდეს წყალთა მათ ცილობისათა. რომელ ეტყოდა მამასა და დედასა, ვითარმედ „არა გიცი შენ.“ — და ძმათა თჳსთა: „არა გიცნი თქუენ“. და ნაშობნი თჳსნი არა იცნნა. დაიმარხნა სიტყუანი შენნი და აღთქუმასა შენსა არა გარდაჰკდა. აცნობონ სამართალი შენი იაკობს და შჯული შენი ისრაჱლსა. აკუმევდეს საკუმეველსა ჟამსა განრისხებისასა მას ზედა შესაწირავთა შენთა. აკურთხე, უფალო, ძლიერებაჲ მისი. და საქმენი

---

[1] გჳჩუჱნებს. [2] რლ˜სა Jer—44.

[1*] ი. 11,41—4 . [2*] შდრ. ი. 17,11; 20. [3*] ი. 19,37; აპკ. 1,7. [4*] II შჯ. 33,7. [5*] შეს. 49,8. [6*] ფს. 21,17. [7*] ფს. 21,11. [8*] ფს. 109.1.

* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი. დანაკლისს ვავსებთ Jer—44 ხელნაწერიდან.

ჰელთა მისთანი შეიწყნარენ. განტეხენ ძალნი აღდგომილთა მტერთა მისთა-
ნი[1]. და რომელთა სძულს იგი, არა აღემართნენ“[1*].
და რომელ-იგი თქუა: „მიეცით ლევის გამოცხადებაჲ“[2*], გამოაცხა-
დებს ამით სიტყუთა ქრისტესა მღდელად მაღლისა და უხილავისა ღმრთი-
სა, რომელმან შეიმოსა შემდგომად განცხადებაჲ და სამართალი; ორნი იგი
შჯულნი ორკერძო ბეჭთა ვიდრე კოჭამდე აღპყრობით: განცხადებაჲ — შჯული,
სამართალი — სახარებაჲ, რაჲთა მღდელ სრულ მამისა სრულისა მიერ გამოჩი-
ნებულ. ვითარცა დავითის წინაჲსწარმეტყუელისა მიერ იტყჳს: „შენ ხარ
მღდელ უკუნისამდე წესსა მას ზედა მელქისედეკისსა“[3*]. და ნათან იტყჳს:
„აღადგინოს უფალმან მღდელად თჳსა სარწმუნოჲ, რომელმან ყოს და აღა-
სრულოს ყოველივე ნებაჲ გულისა მისისაჲ“[4*]. რამეთუ განმზადებულ იყო.
ქრისტე, ნათესავისაგან ლევისი, სამღდელოჲსა მისგან განწესებულისა, ნა-
თესავისაგან აჰრონისა, მსგავსად ჴორცითა შობილ, მღდელ საუკუნო მამისა
მიერ ყოფილ. წინაჲსწარ ჴმა-ყო მოსე და იტყოდა: „მიეცით ლევის განცხა-
დებაჲ მისი და სამართალი მისი კაცსა წმიდასა“. ხედავ აწ, ვითარ კაცი იგი
მისა სახელად გამოაცხადა, რომელმან მხოლომან სამართალი გამოგჳცხადა
ჩუენ და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „სამართალი მისი კაცსა წმიდასა“,
და კაცად მას გჳჩუენებს[2], რომელ-იგი შემდგომად გამოჩინებად იყო. ვითარ-
ცა პეტრე მთავართა მათ მიმართ განცხა(164r)დებულად ღაღადებით იტ-
ყოდა]: (131r) „იესუ ნაზარეველი, კაცი ღმრთისაჲ, გამოცხადებულ თქუენ
შორის ნიშებითა და სასწაულებითა, რომელსა იქმოდა ღმრთისა მიერ
თქუენ შორის, ესე გამოჩინებულ ზრახვითა და მეცნიერებითა ღმრთისაჲ-
თა, მიეცით იგი ჴელთა უშჯულოჲსათა და დამშჭუალვით მოჰკალთ, რომელ-
იგი ღმერთმან აღადგინა, განჴსნნა საკრველნი ჯოჯოხეთისანი“[5*]. და მოსე
იტყჳს: „მიეცით ლევის კურთხევაჲ მისი და სამართალი მისი კაცსა წმიდა-
სა“[6*]. და რაჲთა არავინ ჰგონებდეს შიშულად კაცად ქრისტესა, განკრძა-
ლულად იტყოდა მოსე[3]: „რომელ-იგი განცადეს გამოცდასა, აყუედრებდეს
მას წყალთა მათ ცილობისათა“[7*].
აწ სადა-მე განცადეს და აყუედრებდეს მას, არამედ უდაბნოსა მას
დრტჳნვიდა ერი იგი მოსესთჳს და აჰრონისთჳს და იტყოდეს: „გჳჩუენე ჩუენ
წყალი, რაჲთა ვსუათ. რაჲსა გამოგჳყვანენ ჩუენ ქუეყანისა მისგან მეგჳპტელ-
თაჲსა[4] მოსრვად ჩუენდა და შვილთა ჩუენთა წყურილითა?“[8*].
და ჰრქუა მათ მოსე[3]: „რაჲსა გუაყუედრებთ ჩუენ და გამოსცდით უფალ-
სა?“[9*] „არა ჩუენთჳს არს დრტჳნვაჲ ეგე თქუენი, არამედ ღმრთისათჳს“[10*].
ჰრქუა უფალმან მოსეს: „მესმა დრტჳნვაჲ ძეთა მათ ისრაჱლისათაჲ“[11*], რო-
მელსა დრტჳნვენ იგინი თქუენთჳს. „და აწ წარიყვანენ შენ თანა მოხუცებულ-
თა მათგანნი განთიად და მე დავდგე ლოდსა მას ზედა ქორებს, ვიდრე შენდა
მოსლვადმდე და დასცე კუერთხითა კლდესა მას, რომლითა დაეც ზღუასა
მას და გამოეცნენ წყალნი კლდისა მისგან და სუას ერმან მან და ეწოდა სა-
ხელი ადგილსა მას განცდა და ყუედრება, რამეთუ განცადეს ღმერთი და
იტყოდეს[5]: არს-მეა უფალი ჩუენ თანა ანუ არა“?[12*] აწ ვინ-მე არს, რომელმან-
იგი ჰრქუა მოსეს, ვითარმედ: „მე დავდგე კლდესა მას ზედა ქორებს, ვიდრე

---

[1] მისთაისაჲსაჲ. [2] გჳჩუჱნებს. [3] მოსჱ. [4] ქალდეველთაჲსა. (მეგჳპტელთაჲსა Jer 44). [5] ეტ-
ყოდეს.

[1*] II შჯ. 33,8—11. [2*] II შჯ. 33,8. [3*] ფს. 109, 4; ებრ. 5,6. [4*] I მეფ. 2,35. [5*] საქმე
2,22—24. [6*] II შჯ. 33,8. [7*] შდრ. გამ. 17,2—3. [8*] გამ. 17,2—3. [9*] გამ. 17,2. [10*] გამ. 16,8.
[11*] გამ. 16,12. [12*] 17,5—7.

შენდა მოსლვადმდე“[1*]. არამედ მისთჳს, რომლისათჳს მოსე იტყოდა: მიეცით ლევის განცხადებულებაჲ [მისი და სამართალი][1] მისი — კაცსა წმიდასა, რომელ-იგი განცადეს გამოცდასა, აყუედრებდეს მას წყალთა მათ ზედა ცილობისათა. უკუეთუ წინაჲსწარ იყო ესე, ვიდრე არღა შთაეცუნეს მას ჴორცნი, არა კაცი ხოლო იყო, [და თუ მოსეს უდაბნოსა მას სიტყჳთ გამოუცხადა, არა თუ კაცი ხოლო იყო.][2]. (131v) ესე მოვლინებულ და განცხადებულად ღმრთად გჳჩუენა, ვითარმედ: „სუმიდენ სულიერისა მისგან კლდისა, რომელ შეუდგა მათ. ხოლო კლდე იგი იყო ქრისტე“[2*]. ამას წულილად უთხრობს უკეთურად მცნობელთა მათთჳს და რომელნი საღმრთოჲთ კერძო ქრისტესა დაამცირებენ და რომელნი მამასა მას ყოველთასა ვნებასა შეადგინებენ, ვერ დამხედველ წიგნთა წრფელითა გონებითა, რომელნი შიშდვილსა თავთა თჳსთა შეიმთხუევენ. და მოსე იტყჳს: „რომელმან ჰრქუას მამასა, გინა დედასა: არა გიცნი თქუენ“[3*], ამას განცხადებულად სახარებასა შინა უფალი გამოაჩინებს, რომელნიმე წარდგომილ მის წინაშე ეტყოდეს: „აჰა, ესერა მამაჲ და დედაჲ და ძმანი შენნი დგანან გარეშე[3] და ჰნებავს ხილვაჲ შენი. ჰრქუა მათ: ვინ არს დედაჲ ჩემი, ანუ ვინ არიან ძმანი ჩემნი? არამედ რომელი ჰყოფს ნებასა მამისა ჩემისასა, რომელ არს ცათა შინა, იგი არს დედა და ძმა ჩემდა“[4*]. და ამას განცხადებულად წინაჲსწარ სწავლითა ჩუენდა მომართ მჴსნელისა მიერ დაგუამორჩილებს ჩუენ დატევებად მშობელთა და ძმათა, რომელნი ჴორციელად არიედ, და შედგომად ზეცისა მამასა, რაჲთა ვიყვნეთ ძედ ღმრთის. ამიერითგან არღარა ვითარცა ჴორციელნი მომკუდარ, არამედ სულითა ღმრთისაჲთა ვჰმსახურებდეთ და ნაშობ ღმრთის ზეცას ვიპოვნეთ. ამისთჳსცა მოსე იტყჳს: „ძმანი თჳსნი არა იცნნა და ნაშობნი თჳსნი არა გულისხმა-ყვნა“[5*]. ძმათასა იტყჳს, რომელნი მსგავსად ჴორციელებით ძმად მისა ჰგონებდეს, ესენი არა იცნნა მჴსნელმან, რამეთუ ნანდვილვე [იყვნესვე][4] არა ძმა, რომელნი-იგი იყვნეს იოსებისგან თესლით შობილ, ხოლო იგი ქალწულისაგან და სულისა წმიდისა მიერ და იგინი ჰგონებდეს მათსა* მისა ძმად. ხოლო მან არა იცნნა იგინი, რამეთუ იტყჳს: „და შვლნი თჳსნი არა იცნნა“. რომელნი-მე შვილნი, არამედ ნათესავი იგი ძეთა მათ ისრაჱლისათაჲ, რომელთა თანა-მკჳდრად შჯულისა მიერ უწოდა? შესაკრებელ[5] წმიდა, ნათესავ რჩეულ უფროჲს ყოველთა ნათესავთა თჳსა[6] საზეპუროდ გამოჩინებითა[7]. არამედ არა-გამოჩინებითა[7] მისა მიმართ არა იცნნა იგინი, ვითარცა-იგი ესაჲაჲს (132r) მიერ იტყჳს: „შვილ ვისხენ, აღვიმაღლენ და მათ მე შეურაცხ-[მ]ყვეს“[6*].

აწ მსგავსად ჴორცთა რომელთასა ძმად მისა ჰგონებდეს და მისგან ცნობილ იქმნნეს და რომელნი-იგი მკჳდრობად წოდებულ იყვნეს, რამეთუ იქმ[ნ]ეს იგინი ნაშობ უშჯულოვების და თესლ უკეთურ, სამართლად განითხინეს მისგან. რასა იტყჳს მოსე[8]? „დაიმარხნეს სიტყუანი შენნი, აღთქუმასა შენსა არა გარდაჰჴდეს“[7*]. რომელმან რომლისაჲ დაიმარხნა სიტყუანი? არამედ ძემან მხოლომან მამისაჲ, რომელი მოვიდა მამისა შჯულისა აღსრულებად და ახალი იგი შჯული თავით თჳსით აღსრულებად ინება. ვითარ-იგი იტყჳს: „არა მოვედ ნებისა ჩემისა აღსრულებად, არამედ ნებასა მომავლინებელისა ჩემისა მამისასა“[8*]. და მერმე იტყჳს, ვითარმედ: „თავით ჩემით არას ვიქმ, არამედ

[1] მისი და სამართალი Jer 44. [2] და თუ... ხოლო იყო Jer.44. [3] გარეშჱ. [4] იყვნესვე Jer. 44. [5] შესაძლებელ (შესაკრებელ Jer. 44,164v). [6] თჳს (შდრ. მ. ბრიერის გამ., გვ. 150). [7] ჯამუჩინებითა. [8] მოსჱ.

[1*] გამ. 17,6. [2*] I კორ. 10,4. [3*] II შჯ. 33,9. [4*] მთ. 12,47—50; ლ. 8,21. [5*] II შჯ. 33,9. [6*] ეს. 1,2. [7*] II შჯ. 33,9. [8*] ი. 6,38.

რომელსა ვხედავ, რასა იქმს მამაჲ ჩემი, მას ვიქმ“[1*] უკუე და-ვიდრემე-იმარხნა მცნებანი მისნი და აღთქუმასა მისსა არა გარდაჰჴდა. ამისთჳსცა ზაქარიაჲს პირითა იტყჳს მამაჲ: „უკუეთუ მცნებათა ჩემთა ჰხვდოდი და ბრძანებანი ჩემნი დაიმარხნე, შენ შჯიდე სახლსა ჩემსა[2*], მიაუწყენ სამართალნი ჩემნი იაკობსა და შჯული ჩემი ისრაჱლსა“[3*].

ვინ-მე იყვნეს, რომელნი-იგი გულისხმა-გჲყოფდეს ჩუენ სამართალსა, არამედ მოციქულნი, რომელნი დაემოწაფნეს უფალსა? იგინი განცხადებულად სახარებასა ყოველთა მიმართ ქადაგებდეს. პირველ ვითარცა ერსა ძეთა იაკობისთა, და მერმე ნათესავთა, ვითარცა თჳსთა შვილთა, ძეთა მიმართ ისრაჱლისათა.

ხოლო აკუმევდეს საკუმეველსა სამარადისოსა[1] ზედა საკურთხეველსა შენსა, რაჲ-მე არს საკურთხეველი იგი, არამედ ზეცისაჲ იგი მხოლოჲ, ანუ რაბამნი-მე — საკუმეველნი, არამედ ლოცვანი წმიდათანი პირისაგან წმიდათაჲსა სადიდებელად ღმრთისა აღკუმეულ და სულ სულნელების წინაშე ღმრთისა შეწირულ? ვითარცა ესაია იტყჳს, ვითარმედ: „შენ თაყუანის-გცემდენ და შენდა მიმართ ილოცვიდენ[2], რამეთუ შენ თანა ღმერთი არს და არა ვინ არს სხუა ღმერთ შენსა გარეშე[3], რამეთუ შენ ხარ ღმერთი და არავინ ვიცით სხუა ღმერთ მჴსნელი ისრაჱლისაჲ შენსა გარეშე[3]. მართლუკუნ იქცენ და ჰრცხუენოდენ (132v) ყოველნი, რომელნი მჴდომად აღუდგეს მას“[4*].

და მოსე იტყჳს: „აკურთხე, უფალო, ძლიერებაჲ მისი, და საქმენი ჴელთა მისთანი[5*] შეიწირენ“[4], რამეთუ ყოველსა, რომელსა იქმოდა ძჱ. შეწირულ იქმნებოდა ღმრთისა, სნეულებასა კაცთასა ჰკურნებდა, რაჲთა ამის გამო სოფელი ყოველი ცხორებად შემძლებელ იყოს.

„შეიმუსრნენ ძლიერებანი მტერთა მისთანი, და რომელთა სძულდეს იგი, ნუმცა აღდგებიან“[6*]. არა თუ ესრე იტყჳს, ვითარმედ: ყოვლადვე ნუმცა აღდგებიან: რომელთა სძულს ქრისტე და არა ჰრწამს მისი, არა აღდგენ საშჯელსა, აჰა, დაშჯილ არიან.

ვითარცა დავით იტყჳს: „არა აღდგენ უღმრთონი საშჯელსა და არცა ცოდვილნი თანა-მზრახვალ მართალთა, რამეთუ იცნის უფალმან გზანი მართალთანი: და გზაჲ უღმრთოთაჲ წარწყმდეს“[7*].

აწ ნეტარი იგი მოსე[5] ლევის აკურთხევს და სჳმეონს გარე[6]-წარჰვალს. ჩუენდა ჯერ-არს მიზეზისა მის ჩუენებად, რომლითა ათერთმეტნი იგი ნათესავნი მოიჴსენნა და ნათესავისა მის სჳმეონისი არა წარმოიღო. მიზეზ ყოფილ ესე:

ძეთა მათ ისრაჱლისათა უდაბნოსა მას ჴბოჲსა ხატი გამოქმნეს და თაყუანის-სცეს მას, ვითარცა ღმერთსა. და მოსე, ვითარცა მთისა მისგან გარდამოსრულ და იხილნა უკეთურნი იგი საქმენი მათნი, დადგა და ღაღად-ყო აღზახებით ღუაწლსა მას შინა და თქუა, „თუ არს ვინ უფლისაჲ, მოვედინ ჩემდა. მაშინ მიიწინეს მისა ყოველნი იგი ნათესავნი ლევისნი. და ჰრქუა მათ: ესრე[7] იტყჳს უფალი: აღმოიჴადენ კაცად-კაცადმან მახჳლი თჳსი და განვლენ კარითი კარად და მოსართ თითოვეულადმან ძმაჲ თჳსი, და თითოვეულადმან მოყუასი თჳსი“[8*]. და ყვეს მათ ლევისთა, ვითარცა უბრძანა მათ

[1] სამარადისოთა. [2] ილოცვიდენ +რ⁓ შენ თანა ილოცვიდენ. [3] გარეშჱ. [4] შეიწირნენ. [5] მოსჱ. [6] გარჱ-. [7] ესრჱ.

[1*] ი. 5,19. [2*] ასეა. [3*] ზაქ. 3,7. [4*] II შჯ. 33,10. [5*] ეს. 45,14—16. [6*] II შჯ. 33,11. [7*] ფს. 1,5. [8*] გამ. 32, 26—27.

მოსე. და დაეცნეს მას დღესა შინა ვითარ სამ ათას ოდენ კაც. და ჰრქუა მათ მოსე: „აწ აღიხუენით ჴელნი თქუენნი უფლისა მიმართ მიპყრობად კურთხევისა“[1*], და ძეთა მათ ლევისთა ესე სამართალი ქმნეს, და სჳმეონისთა[1], რომელ ერთისა დედისაგან ძმა იყვნეს, არა იწრაფეს, არცა აღიშურვეს, ვითარცა იგი დინაჲსთჳს, დისა თჳსისა, აღიშურვეს, რომელ-იგი უწესოდ იგინა ემორისგან, ძისა სჳქემისა[2*]. (133r) სამართლად მოსე ლევი აკურთხა და სჳმეონს გარე-წარჰჴდა. ხოლო თქუას თუ ვინმე, ვითარმედ: ვითარ შჯულსა წერილ არს, ვითარმედ: „არა კაც ჰკლა“[3*] და „რომელმან მოკლას ძმაჲ თჳსი, თანამდებ არს სიკუდილისა“[4*], ხოლო ესენი მოსრვითა ძმათა თჳსთაჲთა კურთხევასა ქებასა მიიღებენ? ხოლო სხუა არს შეცოდებულისა მოკლვაჲ და სხუა არს მართლისა მოკლვაჲ[2]. საცნაურს არს, რამეთუ ფინეზცა, ძემან ელიაზარისმან, ძისა აჰრონისმან მღდელისამან (sic), შევიდა საცხობელსა მას და როსპიკი იგი და ზამბრი დაგუმირნა, და მკლველთა თანა არა შეირაცხა და ქებაჲ და კურთხევაჲ უფლისაგან მოიღო. რამეთუ იხილნა იგინი ურთიერთას მოხუეულნი, მახჳლითა დაგუმირნა და განაქარვნა ჴელითა თჳსითა ურჩულოვებანი იგი ერისანი მის გამოჩინებითა მით. უკუეთუ ეგე ეგრეთ არს, რაჟამს ცოდვილი ვინმე მოკლას, მკლველთა თანა არა დაშჯილ არს. ხოლო თუ უწესოდ ვინმე მართალი მოკლას, ვითარცა მკლველი, დაშჯილ არს რამეთუ ჴელმწიფენიცა ამის სოფლისანი ცოდვილთა მარადის მოსწყუდიან[3] შჯულითა თჳსითა განკითხვითა და მკლველობითა მით საშჯელსა არარას განსცემენ. უკუეთუ უწესოვებით ვინმე მოკლას, იგი მკლველ არს და ვითარცა მკლველი, დაისაჯოს მსგავსად მათა[4].

აქავე თანა-გუაც გულისხმის-ყოფაჲ, რამეთუ რომელთა შური ღმრთისაჲ იძიეს და თანამდებნი სიკუდილისანი მოსრნეს, კურთხევაჲ და ქებაჲ მიიღონ, რაჲთა სხუათა, დაშინებულთა[5], არღარა ცოდონ. და სჳმეონისთჳს მიზეზისა მის თქუმულთათჳს დაშთომილ თანა-გუაც მისთჳს მეორედცა გამოთქუმად, რამეთუ ვჰპოვებთ ნეტარსა მასცა იოსებს, რამეთუ სჳმეონი შეკრა წინაშე ძმათა თჳსთა და შესუა იგი საპყრობილესა სამ დღე, რომლისათჳსცა თქუა: „არა გამოხჳდე მაგიერ, ვიდრემდე არა მოვიდეს ძმაჲ იგი თქუენი მრწემი“[5*]. (133v) აწ რაჲ-მე მიზეზ არს სჳმეონისი იგი შეკრძალვაჲ და არა სხუათა მათგანი? რამეთუ რაჟამს იოსები მიივლინა მათა სამწყსოდ, მან აზრახა ძმათა თჳსთა და ჰრქუა: „მო და მოვკლათ ეგე და ვიხილოთ, რაჲ-ძი იყვნენ სიზმარნი იგი მისნი“[6*]. იუდა ბრძანებს მისა განსყიდად, ხოლო სჳმეონ მოკლვად, რაჲთა სახჱ იგი დაიმარხოს და სიმართლჱ ქრისტესთჳს გამოცხადნეს: იუდაჲს მიერ განსყიდულ ოცდაათად ვეცხლად და სჳმეონის მიერ მოკლულ. რომელნი-იგი მწიგნობარნი იყვნეს, რომელნი-იგი ნაცილსა ძჳრის-წამებასა მის ზედა იტყოდეს: და რამეთუ წეს იყო ყოვლითა შჯულითა და წინაჲსწარმეტყუელთა მიერ წინაჲსწარ-უწყებად, რაჲთა რაჟამს მოიწიოს სიმართლჱ, ესე ყოველი საცნაურ იყოს და მისგანი იგი დაკლებული სახარებისა მიერ აღავსოს[6]. უსრულესად გჳჩუენებენ ჩუენ წიგნნი, რომელ-იგი თქუა იოსებ, ვითარმედ: „არა გამოვიდეს ეგე ამიერ, ვიდრემდე არა მოვიდეს ძმაჲ იგი მრწემი თქუენი აქა“[7*]. მაშინ

---

[1] სჳმეონისი. [2] + მოკლვაჲ და მოკლვაჲ. [3] მოსწყუდიან (მოსწყუედდიან Jer. 44). [4] მსგავსთაჲ მათ (მსგავსად მათა Jer. 44). [5] სხუანი დაშინებულ.

[1*] გამ. 32,29. [2*] შეს. 34,3—5. [3*] გამ. 20,13. მთ. 5,21. [4*] გამ. 21, 12; მ. 5,21. [5*] შეს. 42,15. [6*] შეს. 37,20. [7*] შეს. 42,15.

სჳმეონ პყრობილებისაგან განეტევა და ძმანი მისნი იოსებისგან იკურთხნეს, რაჟამს მრწემი იგი ძმაჲ მათი ეგჳპტედ შთავიდა, რომელ იყო ქრისტე. რომელთა მიტევებაჲ ცოდვათაჲ ჰრწამს, მათ მიეტევის, და რომელნი საკრველთა და აჩრდილთა სიკუდილისათა შეყენებულ იყვნენ, საშჯელისაგან განერნენ და კურთხევაჲ ზეცით ყოველთა გარდამოუვლინოს, რამეთუ სჳმეონის მიერ ტაძარსა მას შინა ცნობილ ქრისტე წინაჲსწარმეტყუელებით იტყოდა: „აწ განუტევე, უფალო, მონაჲ შენი მშჳდობით“[1*]. მსგავსად სიტყჳსა შენისა, — რომლისა-მე[1] სიტყჳსა მსგავსად — არამედ რომელსა-იგი იოსების მიერ იტყოდა, ვითარმედ: „არა განხჳდე ამიერ, ვიდრემდე არა ძმაჲ იგი შენი უმრწემესი მოვიდეს“?

უკუეთუ ეგე ეგრეთ არს, არა ხოლო თუ ათორმეტთა მათ ნათესავთათჳს მჴსნელად და მაცხოვრად მოივლინა მამისა მიერ, არამედ ყოველთა ნათესავთა და არა ეგრე-სახედ მოვიდა, ვითარმცა ერთი ხოლო ნაწილი ნათესავთაჲ აცხოვნა, არამედ ყოველნი ნათესავნი, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იგი მისთჳს იტყჳს: „მას ჟამსა თქუან, (134r) რომელნი საპყრობილეს იყვნენ, ვითარმედ: გამოვედით, და რომელნი ბნელსა შინა ხართ, განათლდით“[2*]. აჰა ესერა რომელნი-იგი წინანდელთა მათ ჟამთა საპყრობილესა შეყენებულ ცოდვითა ვიყვენით კაცნი, აწ ქრისტეს მიერ საკრველთაგან განვთავისუფლდით, და რომელნი წინანდელთა მათ ჟამთა დაბნელებულნი სოფელსა შინა ვიქცეოდეთ, აწ განათლებულნი თუალითა სიტყუასა მას ღმრთისასა მიუთხრობთ, რაჲთა მოუგონებელი იგი კაცთა შორის ღმრთისა მიერ შესაძლებელ იყოს. ვერ შესაძლებელ იყო კაცთა მკუდრეთით აღდგომად, და აჰა ქრისტე მკუდრეთით აღდგომილ არს, რაჲთა მის მიერ ჩუენი აღდგომაჲ საცნაურ-იყოს; ვერ შესაძლებელ იყო კაცთა ზეცად აღსლვაჲ, და აჰა ქრისტე, ზეცას მეუფჱ, რაჲთა მის მიერ ჩუენი მოქალაქობაჲ ცათა შინა გამოჩნდეს; ვერ შესაძლებელ იყო კაცისა, რომელი განრყუნილებით შობდეს, ვითარმცა უკუნისამდე ცხოვნდა, და აჰა ესერა ესე ქრისტეს მიერ აღსრულებულ, რაჲთა გურწმენეს ყოფადთა მათთჳს ჴორცთა წმიდათაჲსა განურყუნელად და საუკუნოდ ცხორებითა. აწ იქმნა ვერ შესაძლებელი იგი კაცთაჲ შესაძლებელ ღმრთისა მიერ. და ვინ იქმს ამას, არამედ ძჱ, ანუ ვისი ნებაჲ არს, არამედ მამისაჲ, რომლისა მიერ ცხოვნდებიან კაცნი? და პირველ რომელ-იგი საძულელ იქმნა ღმრთისა მიერ, ხოლო აწ მორჩილებითა საყუარელ იქმნა ღმრთისა მიერ.

არამედ მკუეთრ სიტყუაჲ იგი სჳმეონისთჳს თქუა. ვიხილოთ ამისა შემდგომად, რასამე იტყჳს მოსე[2], რამეთუ იტყჳს წერილი იგი: „და ბენიამენს ჰრქუა: „შეყუარებული უფლისა მიერ დაიმკჳდრენ[3] სასოვებით და ღმერთი მფარველ-ეყოს მას ყოველთა დღეთა და საშუვალ ბეჭთა[4] მისთა განისუენა[3*]. აწ ვინ იყო შეყუარებული იგი უფლისაჲ, არამედ პავლე მოციქული, რომელი ნათესავისაგან ბენიამენისა იშვა და ჩჳრ რჩეულ უფლისა მიერ გამოირჩია და სოფლად ქადაგ ჭეშმარიტებისა მოივლინა? რამეთუ იტყჳს: „დაიმკჳდრენ სასოვებით“. დაუტევა შესაკრებელი იგი. ვითარცა თჳთ მოციქული იგი ი[ტყჳს], (134v) რამეთუ „რაჲ-იგი სარგებელ მიჩნდა სჯულისაგან, იგი შემირაცხიეს ქრისტესთჳს ცოდვად. და შემირაცხიეს ყოველი-

---

[1] რლ˜ისა მიერ (რომლისამე Jer. 44). [2] მოსჱ. [3] დაიმკჳდრეთ (დ – ენ Jer. 44). [4] ბეჭთა Jer. 44.

[1*] ლ. 2,29. [2*] ეს. 49,9. [3*] II შჯ. 33,12.

ვე უნისად, რაჲთა ქრისტე შევიძინო და ვიპოვო მისა, არა თუ ჩემი რაჲ სიმართლჱ, რომელ მაქუნდა შჯულისაგან, არამედ სარწმუნოვებისა მიერ, რომელ ქრისტეს იესუჲს მიმართ“[1*].

კეთილად ვიდრემე თქუა მოსე, ვითარმედ: „დაიმკვდრენ[1] სასოვებით და ღმერთი მფარველ-ეყავნ მას ყოველთა დღეთა“[2], რამეთუ ვითარ-იგი მიემართა და მივიდოდა დამასკედ, გამოჩნდა და მფარველ-ექმნა მას უფალი და ძალითა თჳსითა სასწაულსა ჰყოფდა. და სახელითა მისითა ყოველთა ჟამთა და ყოველთა ქალაქთა სასწაულთა აღასრულებდა. საშუვალ ბეჭთა მისთა განისუენა, რამეთუ ჰრწმენა პავლეს ჯუარი იგი უფლისაჲ, რომელსა ზედა მჴარნი განჰმარტნა. ამას ზედა იგი განსუენებულ განმართლდა.

და ესაია წინაჲსწარ იტყჳს: „რომელსა ფლობა აქუნდა ზედა მჴართა თჳსთა“[3*]. ესე თავადი, რამეთუ ჯუარი იგი მჴრითა თჳსითა მიაქუნდა და ჯუარცუმასა მას ორნივე მჴარნი განირთხნა, რაჲთა იყოს სამართალ თქუმული იგი, ვითარმედ: „საშუ[ა]ლ ბეჭთა მისთა განისუენა“[4*]. რამეთუ მოციქულიცა იტყჳს: „ქრისტეს თანა ჯუარ-ცუმულ ვარ, ცხოველ არა თუ მე ვარ, არამედ ცხოველ არს ქრისტე ჩემ თანა. და ვიდრე ცოცხალ ვარ, აწ სარწმუნოვებითა ღმრთისაჲთა ცხოველ ვარ და იესუ ქრისტეს მიერ, რომელმან შემიყუარა მე და მისცა თავი თჳსი საჴსრად ჩემთჳს“[5*].

და იოსებისთჳს იტყჳს: „კურთხევითა უფლისაჲთა ქუეყანაჲ მისი და ჟამთაგან ზეცით და ცუარისაგან და წყაროთაგან ქუესკნელთაჲსა მზისთუალისაგან ცვალებითა. და შეკრებასა ურთიერთას თთუეთასა და თხემთაგან მთათაჲსა დასაბამითგან და სავსებისაგან ჟამთაჲსა. და შეწყნარებაჲ გამოჩინებისაჲ ამის მაყულოვანსა მას ზედა გამოჩნდენ თავსა ზედა იოსებისსა და თხემსა ზედა დიდებულისა მის შორის ძმათა თჳსთა. პირმშო ზუარაკის შუენიერებაჲ მისი, რქა მარტორქის — რქანი მისნი. და მითვე ნათესავნი დასცნეს (135r) კიდით-კიდედმდე. ესე ბევრეულნი ეფრემისნი და ესე ათასეულნი მანასესნი“[6*]. და იოსების გამოწერილ თავსა თჳსსა ქრისტე სახითა ცხორებისაჲთა, ვითარცა წინაჲსწარ სიტყუათა მათ იტყჳს შემდგომითი-შემდგომად მისთჳს მოსე კურთხევათა მათ განყოფად მისა ნათესავად. და რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „კურთხევითა უფლისაჲთა ქუეყანაჲ მისი“, ეგების ანუ მარიამის ზედა თქუმად, რომელი იქმნა ქუეყანა კურთხეულ და მოვიდა სიტყუაჲ იგი, ვითარცა ცუარი.

ეგების თქუმად ეკლესიისათჳსცა, რამეთუ უფლისაგან, ვითარცა ქუეყანაჲ წმიდაჲ და სამოთხჱ ფუფუნებისაჲ, იკურთხა. მსგავს არს თჳთ თავადისა მჴსნელისა მიმართ, რამეთუ იტყჳს, ვითარმედ „კურთხევითა უფლისაჲთა ქუეყანაჲ მისი“. რამეთუ ქალწულისა მისგან სულისა[2] წმიდისა მიერ შობილ; ყოველნი კურთხევანი უფლისანი დაიმკვდრნა. ქუეყანაჲ წმიდაჲ შემდგომთა ჟამთა გამოჩინებულ, რომელთა მოგუასწავებს ყოფადთა მათ მამათა[3] ქუეყანასა აღთქუმისასა. ნუვინ ჰგონებნ სხუა რაჲმე ყოფად ესე, რამეთუ ჰრქუა მათ ღმერთმან: „მიგცე ქუეყანაჲ იგი, რომელსა გამოსდის სძჱ და თაფლი, რომელ აღუთქუ მიცემად მამათა თქუენთა“[7*], რომელი მოგუასწავებს წიაღთაგან მამისათა გამოსლვასა სიტყჳსასა, რომელთა შემდგომად მჴსნელი იგი,

---

[1] დაიმკვდრონ. [2] სახლისა (გასწორებულია მ. ბრიერის გამოცემის მიხედვით). [3] მამათაჲ.

[1*] ფილიპ. 3,7—9. [2*] II შჯ. 33,12. [3*] ეს. 9,6. [4*] II შჯ. 33,12. [5*] გალ. 2,19—20. [6*] შდრ. II შჯ. 33,13—17. [7*] შდრ. გამ. 33,3.

შობილ ქუეყანასა, სათნო, მამისაგან გამოჩინებულ, რამეთუ აქუნდა თანა სძჱძუელი იგი შჯული. და ახლისა დადებითა თაფლს იტყჳს სიტყჳსა მის სიტკბოვებასა, რომლითა სიმწარენი სულთა ჩუენთანი დატკბოლვილ. ამისთჳს ფსალმუნთა წინაჲსწარმეტყუელი იგი ღრუბლით გამო იტყჳს, ვითარმედ: „კურთხევითა უფლისაჲთა ქუეყანაჲ მისი ჟამთაგან ცისათა, და ცუარისაგან, და წყაროთაგან ქუესკნელთა“[1*], რაჲთა შობაჲცა მისი და ვითარ შობილ არს გჳჩუენოს და მისი აღდგომაჲ გამოაჩინოს. და რამეთუ თქუა, ვითარმედ: „ჟამთაგან ცისათა და ცუარისაგან“, ვითარმედ არა თუ თესლისაგან, არამედ სულისა წმიდისაგან შობაჲ მისი და უფსკრულთა წყაროთაგან, რამეთუ ჯოჯ(135v)ოხეთისაგან და უფსკრულთაგან აღმოსრულ. და ჟამთა მიერ — მცენარენი, მზისთუალისა ცვალებანი და შეკრებასა ურთიერთას თთუეთასა, რამეთუ იგი მზისთუალ ქუეყანით აღმობრწყინებულ და დღე[1] საუკუნო გამოჩინებულ. ათორმეტნი იგი მოციქულნი, ჟამნი ათორმეტნი გჳჩუენნა, რაჲთა მათ მიერ დღე გამოჩნდეს, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „ესე არს დღე[1], რომელ ქმნა უფალმან; ვიხარებდეთ და ვიშუებდეთ ამას შინა“[2*]. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ შეკრებასა თთუეთასა შეკრებულ ათორმეტნი იგი მოციქულნი, ვითარცა ათორმეტნი იგი თთუენი, სრული იგი წელიწადი ქრისტე მიმოდადვეს.

ხოლო იტყჳს წინაჲსწარმეტყუელიცა: „ქადაგებდ წელიწადსა უფლისასა შეწირულსა და დღესა მისაგებელისასა“[3*]. და რამეთუ დღე[1], და მზისთუალ და წელიწად ქრისტე არს, წეს არს თთუედ და ჟამად მოციქულთა მათ წოდებად.

მოსე[2] იტყჳს: „თხემთაგან მთისათა საუკუნითგან და თხემთაგან მთათა სამარადისოთა“[4*]. მთათა თხემს მამათმთავართა მათ იტყჳს, რამეთუ იგინი არიან წინაჲსწარ. ბორცუ[3] სამარადისო წინაჲსწარმეტყუელთა მათ სახელსდებს, რამეთუ სიტყუაჲ იგი დასაბამითგან მამათმთავართაგან გამოიხატა და წინაჲსწარმეტყუელთა მიერ მიმოედვა და ჟამსა მას აღსრულებისასა, ვითარცა აღმასრულებელი შჯულისაჲ მის და წინაჲსწარმეტყუელთა იგი არს, რომელი წინაჲსწარმეტყუელთა მიერ იტყჳს, რომელი-იგი იტყოდა: „მახლობელ ვარ, ვითარცა ჟამნი ზედა მთათა და სათნოებანი იგი გამოჩინებულისაჲ მის, რომელ-იგი მაყულოვანსა მას შინა დაადგრა ზედა თხემსა იოსებისსა“[5*]. აწ ვინ არს, რომელი-იგი ეჩუენა მოსეს მაყულოვანსა მას? არამედ იგი, რომელ-იგი აწ სოფლად მოსრულ. და ეკლესიასა შინა, ვითარცა მაყულოვანსა[4] მას შინა, წმიდათა ეტყჳს, რომელმან იჴსნა ერი თჳსი ქუეყანისა მისგან მეგჳპტელთაჲსა, რომელი ფარაოს განურისხნა და მეგჳპტელთა არცხუენდა და წმიდანი იგი მათისა მონებისაგან განარინნა.

ესე არს, რომელ პირველ იოსების თანა გამოიხატა და ძმათა შორის იდიდა და მამისა მიერ იკურთხა, რომლისათჳს იტყჳს მოსე[2]: „პირმშო (136r) ზუარაკის შუენიერებაჲ მისი“[6*]. რამეთუ[5] ვითარცა ჴბოჲ წმიდაჲ, შესაწირავ ღმრთისა შეწირულ, ორთა[6] მათ შჯულთა[7] შიშულობაჲ იგი შემოსილ, გან-

---

1 დღჱ. 2 მოსჱ. 3 ბორცუს. 4 მაყოლოვანსა. 5 რ~ა (რ~ Jer. 44). 6 ორთაჲ. 7 შჯულთაჲ.

1* შდრ. II შჯ. 33,13. 2* ფს. 117,24. 3* ეს. 61,2. 4* II შჯ. 33,15. 5* II შჯ. 33,16. 6* II შჯ. 33,17.

ჰზრახვიდა მას ძლიერებასა სულისასა. „რქა მარტორქის — რქანი მისნი“. ჰხედავ, აქა განცხადებულად ძლიერებაჲ ჯუარისაჲ გჳჩუენა, რამეთუ რქა იყვნეს მარჯუენით და მარცხენით, რომლისა ვითარცა რქანი ჴბოჲსანი აღაორძინნა, რაჲთა შესაწირავ წმიდა მამისა შეიწიროს და სული სულნელებისაჲ ზეცად აღიწიოს. „რქა მარტორქის — რქანი მისნი“. მარტორქა არს ძელი იგი, რომელ ქუეყანასა აღჰმართეს, რომელი ურწმუნოთა მათ ნათესავთა შეტყუებით დაჰგლის, ხოლო მორწმუნენი თჳსსა სასუფეველსა შეკრიბნეს და იტყჳს: „ესე ბევრეულნი ეფრემისნი, და ათასეულნი მანასესნი“[1*]. და ათასეულნი იყვნეს ერისა მისგანნი აღბეჭდულ, ხოლო ბევრეულნი იგი ნათესავთაგან წოდებულ. ეფრემ და მანასე[1] ორთა შჯულთა სახესა გჳჩუენებენ. იოსებს ესხნეს ორ ძე[2], ვითარცა სხუასა ადგილსა გამოჭეშმარიტებით მათთჳს განვაჩინ[ნ]ეთ სიტყუანი.

და ზაბილოვნს ჰრქუა: იხარებდ, ზაბილონ, აღმოსლვასა შენსა, [იზაქარ — კარავთა მათთა; ნათესავნი დაეცნენ]*. და იჩინენით მუნ, შესწირევდით შესაწირავთა სიმართლისათა, რაჲთა სიმდიდრჱ ზღჳსაჲ გაწოებდეს შენ და შესაძინელნი ვაჭართანი ზღჳს კიდესა დამკჳდრებულნი“[2*]. და ზაბილონისთჳს, ვითარცა-იგი იაკობმან აკურთხა, რამეთუ იაკობ იტყჳს: „ზაბილონ ზღჳს კიდეს დაემკჳდრენ და განსასუენებელ ნავთა და მისწუდებოდის ვიდრე სიდონდმდე“[3*]. ვითარცა ვიხილეთ, რამეთუ ესე კურთხევაჲ იქმნების აწ მორწმუნეთა მიმართ ნათესავთა წოდებითა. უბე ნავთა და განსასუენებელ უფალი არს, და ნავ — ეკლესიანი, რომელნი მძლავრებისა და აღრღუევათაგან უცხოთა სულთა ამის სოფლისა განცდითა მიე(136v)ვედრნიან უფალსა, ვითარცა ყუდროსა ნავთსადგურსა მიევედრნიან. და მიწდომილ ვიდრე სიდონდმდე ქადაგებითა მოციქულთაჲთა, რომელ შორიელთა დამკჳდრებულთა ნათესავთა მიწევნულ, ვითარცა საფსალმუნე იტყჳს: „ყოველსა ქუეყანასა განჴდა ჴმაჲ მათი და კიდეთა სოფლისა[თა] — სიტყუანი მათნი“.

მსგავსსა ამისსა მოსეცა იტყჳს: „მხიარულ იყავ, ზაბილონ, გამოსავალთა შენთა“. და გამოსლვათა მათ იტყჳს არა გამოსლვასა მას ეგჳპტით. რამეთუ არა ხოლო თუ ზაბილონ გამოვიდა მიერ, არამედ ყოველნივე ნათესავნი. ხოლო რომელნი-იგი წოდებულ არიან აწ სახარებასა, განსლვად დგიან ამიერ სოფლით სხუად სოფლად. ამას წინაჲსწარ ღაღადებს ქადაგებით წინაჲსწარმეტყუელი იგი ყოველთა მიმართ, რომელნი ქრისტეს მოსავ არიან. იტყჳს: „მხიარულ-ყავ[3] ზაბილონ, გამოსავალთა შენთა“, რამეთუ რომელნი განვლენ ამიერ სოფლით წმიდად, მხიარულ არიედ სასოვებითა აღდგომისაჲთა. და რომელნი უბეთა მამისათა განსუენებულ არიედ, განუყუნელისა მის საუკუნოჲსა დამკჳდრებად სამოთხესა მას ფუფუნებისასა შესლვად.

სოლომონ იტყჳს: „განმზადენ საქმენი შენნი გამოსავალთა შენთა და განვედ ნაყოფთა. და შემომიდეგ კუალსა ჩემსა, და მაღლად აღმართენ სახლნი შენნი“[4*]. ზაბილონი და იზაქარი[4] განაკრძალნა, რაჲთა აჩუენოს ორთა[5] მათ შჯულთა[6] განმართლებით[7] აღსლვაჲ ქრისტესა. და ზაბილონ ითარგმანების ნიჭ, და იზაქარ — ნაშრომ.

---

1 მანასჱ. 2 ძჱ. 3 -იყავნ. 4 იზაქარის. 5 ორთაჲ. 6 შჯულთაჲ. 7 განმართებით (განმართლებით Jer. 44).

1* II შჯ. 33,17. 2* II შჯ. 33,18—19. 3* შეს. 49,15. 4* იგავ. 24,27.

* იზაქარ... დაეცნენ] ხელნაწერში ტექსტი დამახინჯებულია: ნავთასა ქართაგან მათ თანა თჳსთა და ცნეს (რედაქტორის გასწორება, შდრ. II შჯ. 33,15).

და რომელნი კეთილად საყურძენსა მას იქმოდეს და ნაყოფი მისი სათნო იყოს და ცხორებაჲ მოიღონ, ვითარცა მოქმედთა მათ საყურძნისათა. ხოლო ჰრქუა, ვითარმედ: „მიეცით მაგათ ნაშრომი და იწყეთ უკუანაჲსკნელთა მათგან ვიდრე პირველთამდე“[1*].

„აწ მხიარულ იყავ, ზაბილონ, (137r) გამოსავალთა შენთა. და იზაქარ, საყუდელთა[1] თჳსთა[2*], და საყუდელთა ქალაქთასა იტყჳს, რომელნი დამკჳდრებულ არიან წმიდათა ეკლესიათა: „და იჩინებდით მუნ, და შესწირევდით შესაწირავთა სიმართლისათა[3*]. და ვის-მე ვხადოდით ჩუენ, არამედ უფალსა მას ზეცისასა, და რასა-მე შესაწირავსა შევსწირვიდეთ მისა, არამედ ლოცვასა პირისაგან აღვავლინებდეთ?

„და სიმდიდრჱ ზღჳსაჲ გაწოებდეს შენ“. სიმდიდრესა ზღჳსასა გულისხმის-ყოფით ნათესავთასა იტყჳს, რომელნი სარწმუნოებით გამოსწოვენ ზეცისასა მას სულსა, ვითარცა სძესა. და სარგებელი ვაჭართაჲ — ზღჳს კიდეთა დამკჳდრებულთაჲ. ვაჭართა ზღჳს კიდეთა იტყჳს მათსა, რომელნი-იგი პატიოსანსა მარგალიტსა წყალობითა მოიგებენ.

და გადისთჳს იტყჳს: „კურთხეულ არს, რომელმან ფართო-უყო გადს, ვითარცა ლომმან განისუენა, შემუსრნა მკლავნი ჴელმწიფეთანი და იხილა ჴელმწიფებაჲ ჩემი, რამეთუ მუნ განიწილა ქუეყანაჲ ჴელმწიფეთა[2] შეკრებულთაჲ ჴელმწიფებითურთ მთავართაჲთა[3]. სამართალი უფლისაჲ ქმნა და განკითხვაჲ ისრაჱლსა შორის[4*].

და რომელ-იგი თქუა: „კაცმან, რომელმან ფართო-ყვნის“, რამეთუ კურთხევაჲ უფლისაჲ სივრცოსა ქუეყანისასა ნათესავთა მიმართ მიეფინა და რომელ-იგი თქუა: „ვითარცა ლომმან განისუენა“, მსგავს არს თქუმულთა მათ იაკობისთა, რომელმან იუდაჲს ზედა: „ინაკ-იდგ და დაიძინე, ვითარცა ლომმან და ვითარცა ლეკუმან“[5*], რაჲთა ქუეყანასა ზედა განსასუენებელი მისი გამოაცხადოს.

და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „შემუსრნეს მკლავნი ჴელმწიფეთანი“, მათსა იტყჳს, რომელნი-იგი ღაღადებდეს მისა მიმართ ჴელმწიფენი და მას, რომელმან განსუენებითა სიკუდილისაჲთა შემუსრნა მკლავნი ეშმაკისანი, მთავრობანი და ჴელმწიფებანი მისნი დატკებნილ.

„და იხილა ჴელმწიფებაჲ თჳსი, რამეთუ მუნ განიბნია და ქუეყანაჲ ჴელმწიფეთა ერთაჲ“[6*]. დასაბამსა მას მისსა იტყჳს წმიდათასა, რომელნი ქუეყანით მიწისაგანნი მკუდრეთით აღდგ(137v)ომილ არიან, რამეთუ პირმშო მკუდართა და დასაბამ ყოვლისა იქმნა იესუ[7*].

და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „მუნ განიწილა ქუეყანაჲ ჴელმწიფეთა[2] მათ შეკრებულთაჲ ნათესავებით და მთავრებითურთ ერთა[4] მათ“, ყოველთავე მისა მიმართ ოთხთაგან კიდეთა შეკრებულთასა მოგუასწავებს, რომელნი ყოველთაგან ნათესავთა და ერთა მის მიერ შეკრებულნი განიყოფენ ქუეყანასა მას წმიდასა[5] ქრისტეს თანა სუფევითა.

და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „სამართალი უფლისაჲ ქმნა და საშ-

---

[1] საყუარელთა. [2] ჴელმწიფეთაჲ. [3] მთავართაჲსა. [4] ერთაჲ. [5] წმიდისა.

[1*] მთ. 20,8. [2*] II შჯ. 33,18. [3*] II შჯ. 33,19. [4*] II შჯ. 33,20-21. [5*] შეს. 49,9. [6*] II შჯ. 33,21. [7*] კოლ. 1,18. აპკ. 1,5.

ჴელი თჳსი შორის ისრაჱლსა“[1*], რამეთუ იგი ხოლო ყოველთა კაცთა უმეტეს მართალ იპოვა და ნებაჲ მამისა თჳსისაჲ აღასრულა სამართალისა ერისა მის მიმართ მითხრობითა. რამეთუ ესაიაცა იტყჳს: „იყვნენ სიმართლითა მორტყმულ წელნი მისნი და ჭეშმარიტებითა მომტკიცებულ გუერდნი მისნი“[2*].

და დანს ჰრქუა: „დან — ლეკუ ლომის და ვლდომად იწყოს ბასაანით“[3*]. რამეთუ ლომს და ლეკუს ლომის ქრისტესა იტყჳს წიგნი მეუფებისათჳს მისისა და ძლიერებისა და დიდებულებისათჳს მისისა. მსგავსთა მათ ანტექრისტესთჳსცა იტყჳს მოსე, რამეთუ მსგავსებად ეგულების მაცთურსა მას ყოვლითავე ძესა მას ღმრთისასა და ერი იგი უგუნური ჰგონებდეს, ვითარმედ ქრისტე არს.

ხოლო წმიდათა წინაჲსწარუწყებულთა წიგნთაგან მისი იგი სიბოროტე ცნობილ, ვითარმედ ანტექრისტე არს.

იაკობ იტყჳს: „იყოს დან, ვითარცა გუელი დადარანებული გზათა[4*]. და მოსე[1] იტყჳს: „ლეკუ ლომის დან, ჟამ ერთ მეუფებდეს“[5*]. და იერემია იტყჳს: „ჴმაჲ დანით ისმეს სიმალისა[2] ჰუნეთა მისთაჲ და ჴმისაგან ჴჳვილისა და დამწყ[ს]ისა საჴედართაჲსა შეიძრას ყოველი ქუეყანაჲ[6*]. და რომელი-იგი თქუა მოსე[1], ვითარმედ: „გამოეტეოს ბასაანით“. რამეთუ თჳსსა მას ჟამსა მეყსეულად მჴეცობისა და ურწმუნოვებისა ნათესავთაგან გამოჩნდეს.

ვითარცა ესაია იტყჳს: „მიეტევნენ, ვითარცა ლომნი და ლეკუნი ლომთანი, და ჴელთ-იღვას და აღიზახოს. მას ჟამსა მთანი განრისხნენ განრისხებასა მისსა“[7*]. ამას იტყჳს სიფიცხლისა და მძლავრებისა მისისა ღუაწლსა შინა ბრძოლისასა. (138r) ამისთჳს იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „უფალი ბასაანით მოიქცეს სიღრმეთა ზღჳსათა, რაჲთა შეისოლვოს ფერჴი მისი სისხლითა“[8*]. და მოსლვითა მით საცთურითა ჴელმწიფისა მის გამოჩნდეს უფალი ცით გამო შემუსრვად და დაყდუნებად ყოველთა მათ ძალთა მჴდომისათა მის.

ვითარცა პავლე[3] იტყჳს: „რომელ-იგი უფალმან განკაფოს სულითა პირისა მისისაჲთა და გამოცხადებითა მოსლვისა თჳსისაჲთა, რომლისაჲ-იგი მოსლვაჲ იყოს ძალითა ეშმაკისაჲთა“[9*].

და ნეფთალემს ჰრქუა: „ნეფთალემ განუმზადებდეს ჭამადსა შეწყნარებისასა და განძღენ კურთხევითა უფლისა ღმრთისა მიერ ზღჳთ და სამხრით კერძო“[10*]. და ნეფთალემისთჳს თქუა: „მწუერვალ აღმოსრულ. გამოსცეს ძირთაგან შუენიერებაჲ თჳსი“[11*], რაჲთა აჩუენოს წმიდათაჲ ვითარცა მწუერვალნი შორის ვენაჴოვანსა საქმითა კეთილითა განმხიარულებულ.

ხოლო მოსე იტყჳს[4], ვითარმედ: „ნეფთალემ გამომზრდელ შეწყნარებითა“[12*], რამეთუ უფალი ნიჭითა და მადლითა სავსჱ, რაჲთა ამათ გამო კაცად სრულად და საზომსა ჰასაკისასა დაემტკიცნენ წმიდანი, რაჲთა სრულიპოვნენ კურთხევითა უფლისა მიერ.

და რამეთუ „სამხრით კერძო დაიმკჳდროს“, დაფარულად ამას ეკლესიათა

[1] მოსჱ. [2] სიმალჱ. [3] პავლჱ. [4] მოსეს ეტყჳს.

[1*] II შჯ. 33,21. [2*] ეს. 11,5. [3*] II შჯ. 33,22. [4*] შეს. 49,17. [5*] II შჯ. 33,22. [6*] იერ. 8, 16. [7*] ეს. 5,29; 31,4. [8*] ფს. 67, 23—24. [9*] II თეს. 2,8—9. [10*] II შჯ. 33,23. [11*] შდრ. შეს. 49,21. [12*] შდრ. II შჯ. 33, 23.

მოგუასწავებს, რომელი განმზადებულ არს ყოვლისა სოფლისა და ყოველთა დაბადებულთა დამკჳდრებად.

და ასერს ჰრქუა: „კურთხეულ ძ[ე]თა[1] შორის, ასერ, და შემწყნარებელ იყოს ძმათა. შეისოლვნენ ფერჴნი მისნი ზეთითა. და რკინის და სპილენძის ჭამლნი მისნი. და შემსგავსებულ დღეთა ძალი მისი. და არავინ არს ღმერთ, ვითარცა საყუარელისაჲ მის, რომელი აღვალს ზეცად შემწედ შენდა, და დიდსა მას თავ-ყოფილსა დამტკიცებაჲ მისი, და დაფარულსა მას ღმრთისა ჴელმწიფებასა. [და ძლიერებასა[1a]] მკლავთა მათ სამარადისოთა განაოტნეს პირისა შენისაგან მტერნი“[1*].

და ჰრქუას, ვითარმედ: „წარწყმდით და დაიმკჳდროს ისრაჱლმან სასოვებით ქუეყანასა მას იაკობისსა შორის იფქლსა და ღჳნოსა, და ცანი მისა ცუარ (138v) განრეულ ღრუბლითა“[2*]. და ძეთა ასერისთასა იტყჳს სიწმიდესა, რომელნი სახელისათჳს ქრისტესა ნაშობ ღმრთის იწოდნეს, ვითარცა მახარებელი იგი იტყჳს, რამეთუ: „რომელთა შეიწყნარეს ჴელმწიფებაჲ იგი, მისცა მათ ჴელმწიფებაჲ ნაშობ ღმრთის ყოფად, რომელთა ჰრწამს სახელი მისი“[3*]. და იოვანე იტყჳს: „შემძლებელ არს ღმერთი ქვათაგანცა აღდგინებად შვილად აბრაჰამისა“[4*].

და ესაია იტყჳს: „მაშინ თქუას, ვითარმედ:“ აჰა ესერა მე და ყრმანი, რომელნი მომცნა მე ღმერთმან“[5*]. ამას მოგუასწავე[ბ]ს წინაჲსწარმეტყუელი მოსე[2] სულითა განმზადებულისა მის ყოფადისა შობად ძისა სოფელსა შინა ღმრთისა მიერ, რამეთუ თქუა: „კურთხეულ ძმათა შორის ასერ“[6*]. და ასერ იწოდების სიმდიდრე, ვითარცა წინაჲსწარ ითქუა, ვითარმედ: „სიმდიდრჱ ზღჳსაჲ გაწოვებდეს შენ“[7*], რომელ არიან ნათესავნი, რომელნი გამოსწოვენ მცნებათაგან უფლისათა.

ამისთჳს იტყჳს, ვითარმედ: „იყოს შეწყნარებულ შორის ძმათა თჳსთა“[8*]. არა თუ რომელთა მიმართ მჴსნელიცა იტყოდა, ვითარმედ: „ძმანი და თანამკჳდრნი ჩემნი“[9*]. ამათა იქმნებოდა შეწყნარებულ სიტყუაჲ იგი, ვითარცა კაცი ჴორცითა ქუეყანასა ზედა გამოჩინებულ, არამედ ღმრთადცა მათ მიერ აღიარებ[ი]ს[3], რამეთუ თომა იტყჳს: „უფალი ჩემი და ღმერთი ჩემი“[10*]. ესე ჴორციელად ძმათა მათ მიერვე ცნობილ შეურაცხ-ყვეს და ვითარცა კაცი გლახაკი და შეურაცხ-ყოფილი აგინეს. რომლისათჳს წინაჲსწარვე ღაღადებით წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს: „შვილ ვისხენ და აღვიმაღლენ და მათ მე შეურაცხ-მყვეს. იცნა ჴარმან მომგებელი თჳსი და ვირმან ბაგაჲ უფლისა თჳსისაჲ და ისრაჱლმან მე არა მიცნა და ერმან ჩემმან ჩემი არა გულისხმაყო“[11*].

და იოვანე წამებს თქუმულთა ამათთჳს და იტყჳს: „და არცა ძმათა მისთა ჰრწმენა მისი“[12*].

აწ რომელთა-მე ძმათა იქმნა შეწყნარებულ, არამედ ნათესავთა შორიელთა მოწოდებულთა, რომელთა მიმართცა იტყოდა: „მოვედით ჩემდა ყოველნი ეგე მაშურალნი (139r) და ტჳრთმძიმენი და მე განგისუენო თქუენ. მიიღეთ უღელი ჩემი, რამეთუ წმიდა ვარ და მდაბალ გულითა. და მიიღოთ განსასუენებელი თავთა თჳსთა, რამეთუ უღელი ჩემი ტკბილ არს და ტჳრთი ჩემი სუბუქ?“[13*].

---

[1] ძმათა. [1a] ძლიერებასა Jer. 44. [2] მოსჱ. [3] აღიარების Jer. 44.

[1*] II შჯ. 33,25—27. [2*] II შჯ. 33,28. [3*] ი. 1,12. [4*] მთ. 3,9; ლ. 3,8. [5*] ეს. 8,18. [6*] II შჯ. 33,24. [7*] II შჯ. 33,19. [8*] II შჯ. 33,24. [9*] მთ. 12,49; 28,10; მრ. 3,34. [10*] ი. 20.28. [11*] ეს 1,2—3. [12*] ი. 7,5. [13*] მთ. 11,28—30.

რაჲთა გულისხმა-ჰყოთ, რომლისათჳს იტყოდა მოსე, შემობჵით იტყჳს: „დაასოლვნეს ფერჴნი თჳსნი ზეთითა“[1*], რომლისათჳს, ძალისა მის თქუმულთაჲსა, ვითარმედ: „შეისოლვოს ზეთითა ფერჴი თჳსი“ არა სხუას რას იტყჳს, ვითარმედ მისთჳს, რომელ-იგი ვნებათაჲ მათ იყო, რამეთუ სისხლი, რომელ გუერდთა მათგან გამოეცა, წყალობაჲ ჩუენ მოგუეთხრა. შეისოლვა უფლისა ფერჴი, რაჲთა მეწამულის ფერი ნიში მის ზედა მას ჟამსა აღსრულებულ გამოჩნდეს და ცხორებისა იგი კარი მოგუეხწოს. და კრავისაჲ მის სისხლი, რომელთა ჰრწმენეს, ორთა მათ წირთხლთა ეცხოს და მომსრველი იგი მის გამო მეოტ იქმნეს. „შეისოლვოს ფერჴი თჳსი ზეთითა“. ესე თავადი არს, რომლითა წყალობა ყოველთა კაცთა ექმნა: წინაჲსწარ ქადაგებდა, რამეთუ იაკობ ეგრევე იტყჳს: „განრცხეს ღჳნითა სამკაული თჳსი და სისხლითა ყურძნისაჲთა — სამოსელი თჳსი“[2*], რაჲთა აჩუენოს ჴორცთაჲ მათ შემოსილ სისხლთაჲ მათ. ვითარცა სამკაული სიტყჳსაჲ მის, რომელ-იგიცა ვნებათა მათ მოვიდა, რომელ-იგი უვნებელ და უგუემელ სიტყუაჲ იგი იყო. „რკინა და პილენძ ჴამ[ლ]ნი მისნი“[3*]. და იტყჳს ამას ძალსა სახარებისასა და გინათუ მოციქულთასა იტყჳს, რომელნი ძლიერ იქმნნეს, ვითარცა რკინაჲ, ყოველსა მოთმინე სიმჴნით და ჴმა-კეთილ, ვითარცა პილენძი ქრისტეს სახარებისა მის მიმოდადებითა, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „ვითარ შუენიერ არიან ფერჴნი მშჳდობის მახარებელთანი, რომელნი ახარებენ კეთილსა“[4*]. ფერჴ ქრისტესა იქმნნეს მოციქულნი იგი და ჴამლ მათა სახარებაჲ იგი. და რომელ-იგი თქუა: „და შემსგავსებულად დღეთა შენთა ძლიერებაჲ შენი“[5*], (139v) რამეთუ არა ჟამთა რიცხუსა ქუეშე იყო, რაჲთამცა განსარყუნელ იქმნა, არამედ საუკუნო, [რაჲთა][1] მკუდარნიცა განაცხოველნეს. არავინ არს ღმერთ სხუა უფროჲს შეყუარებულისა მის. შემდგომად ღმრთისა ვინ სხუა ღმერთ შერაცხილ? ესე მამა ძისა შეყუარებულისაჲ, ვითარცა სახარებასა შინა წამებს: „მოვიდა ჴმაჲ ზეცით და თქუა: ესე არს ძჱ ჩემი საყუარელი, რომელი მთნდა. ამისი ისმინეთ“[6*].

ამისსა მსგავსსა იტყოდა მოსეცა[2]: „არა არს ღმერთ, მსგავს შეყუარებულისა მის, რომელი-იგი ზის ზეცათა, შემწე შენდა“[7*]. და იაკობ კურთხევით იოსებს ესრე ჰრქუა: „და შეგეწია შენ ღმერთი ჩემი[8*]. და დავით იტყჳს: „შემწე ჩემი და მჴსნელი ჩემი და დიდებაჲ ჩემი და აღმამაღლებელი თავისა ჩემისაჲ“[9*].

აწ მჯდომარჱ იგი ცათა შინა შემწე მისა იქმნა და ჩუენდაცა, მისა მოსავთა, დიდ-დიდად დამტკიცებითა, რამეთუ ძჱ, აღმაღლებული ზეცად, აღმაღლებულ და დიდებულ იქმნა, განმადიდებელ და პატიოსან დამტკიცებითა ზედა საყდართა მამისათა დიდებულ.

ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „დაფარნა ცანი სიმჴნემან მისმან“[10*] და დავით იტყჳს: „დიდებაჲ და სიმდიდრჱ და ძლიერებაჲ შთააცუ მას“[11*]. და მერმე იტყჳს: „შეიბ მახჳლი წელთა შენთა, ძლიერო, გარდააცუ, წარემართე და მეუფებდ!“[12*].

და მოსე იტყჳს: „და დაფარული ღმრთეებისაჲ მის ჴელმწიფებისაჲ და ძლიერთაგან მკლავთა საუკუნოჲსათა“[13*]. დაფარულ ღმრთეების თქუა ჴორ-

[1] შდრ. მ. ბრიერის გამოცემა, გვ. 192. [2] მოსჱცა.

[1*] II შჯ. 33,24. [2*] შეს. 49,11. [3*] II შჯ. 33,25. [4*] ეს. 52,7. [5*] II შჯ. 33,25. [6*] მთ. 3,17; მრ. 1,11. [7*] II შჯ. 33,26. [8*] შეს. 49,25. [9*] ფს. 3,4. [10*] ამბ. 3,3. [11*] ფს. 8,6. [12*] ფს. 44,4—5. [13*] II შჯ. 33,27.

ცთაჲ მათ, რომელსა შინა სიტყუაჲ იგი დაეფარა, ჴელმწიფებასა ღმრთისასა სიტყუაჲ იგი მოგუასწავებს. სოლომონი იტყჳს: „უფალმან დამბადა მე დასაბამსა გზათასა საქმეთა თჳსთა“[1*].

და იოვანე იტყჳს: „მე ვარ დასაბამ და მე ვარ აღსასრულ“[2*]. აწ ჴორცნი იგი დამფარველ სიტყჳსა მის იყვნეს, რომელ-იგი „იყო დასაბამითგან ღმრთისა თანა“[3*]. ძემან ღმრთისამან და სიტყუამან მამისამან წმიდაჲ იგი ჴორცი შეიყუარა და მამაჲ ძესა მკლავთა შინა თჳსთა მფარველ-ყოფილთა სცავს, რაჲთა საუკუნოდ მეუფედ გამოაჩინოს და მტერნი და მზაკუვარნი მის ქუეშე[1] დაამორჩილნეს. ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „ჰრქუა უფალმან უფალსა ჩემსა: „დაჯედ მარჯუენით ჩემსა, ვიდრემდის (140r) დავსხნე მტერნი შენნი ქუეშე[1] ფერჴთა შენთა“[4*]. და მოციქული იტყჳს: „ყოველივე დაამორჩილა ქუეშე[1] ფერჴთა მისთა. უკუანაჲსკნელი იგი მტერი განქარდეს — სიკუდილი“[5*]. და მოსე ეგრევე იტყჳს: „განაოტოს პირისა შენისაგან მტერი და ჰრქუას, ვითარმედ წარწყმდინ. და დაიმკჳდროს ისრაჱლმან სასოვებით ქუეყანასა მას იაკობისსა, შორის იფქლსა და ღჳნოსა. და ცანი ზეგარდამო შენდა ღრუბლითა ცუარგანრეულ“[6*].

შემდგომად დაცემით ეშმაკისა და ყოველთა ერთა მისთა, წარწყმედით და განქარვებითურთ უშჯულოვებათა[2] მათ ქუეყანით „დაიმკჳდროს ისრაჱლმან თავს-თავ სასოვებით ქუეყანასა მას იაკობისსა“[7*].

მას ჟამსა ყოველნივე წმიდანი სუფევდენ ქრისტეს თანა. ისრაიტელნი ითქუმიან ღმრთისმხილველ, მარადის დამკჳდრებულ წმიდასა ქუეყანასა სასოვებით, არღარა სიკუდილისაგან შეშინებულ, და არცაღა ცეცხლისა მისგან საუკუნოჲსა შეძრწუნებულ, არცა ამის სოფლისა გულის-თქუმითა შეკრულ, და არცა ჭამადითა განსარყუნელითა განმხიარულებულ, და არცა ზრუნვითა ამის ქუეყანისათჳს ცალიერ ყოფილ, და არცა ხორშაკითა და არცა მყინვარისაგან ზამთრისათა დამძიმებულ, და არცა ზრუნვითა და ოფლითა ქუეყანისაჲ ესე საზრდელი ჭამად, რამეთუ დადუმებულ არიან ცოდვანი, დაცხრომილ არიან გულის-თქუმანი, ძლეულ არს სიკუდილი, დატკებნულ არს მაცთური, აჴოცილ არს მძლავრი იგი, მოკლულ არს მზაკუვარი იგი გუელი, განთავისუფლებულ არიან დაბადებულნი, განმხიარულებულ არს ყოველი ხჱ უდაბნოჲსაჲ. ქუეყანაჲ ნაყოფითა სავსჱ განურყუნელად ჰგიეს უკუნისამდე და არღარა ცვალებითა ჟამთაჲთა განრყუნილ და არცა წჳმისა და ცუარისა წადიერ.

რამეთუ ესე დაბადებულნი განთავისუფლებულ მონებისაგან განრყუნისა ანგელოზებით და კაცთა ბუნებითურთ და ყოვლითა ნაყოფიერებითა, რომელ მას შინა ქებასა შესწირვენ ღმრთისა მიმართ, სულისა წმიდისა მიერ განცხოველებულ. (140v) და მის მიერ კურთხევითა ნაყოფიერ, რომლისაგან გემოჲ ხილულ წმიდათა განურყუნელი იგი პური ცხორებისაჲ. და სუმენ განურყუნელსა სასუმელსა სიტყჳსა მის მიერ. ანგელოზნი სულიერნი დამტკიცებულ დაუცხრომელითა გალობითა ყოვლით დაბადებულითურთ შესწირვენ ღმრთისა, რომლისა დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

---

[1] ქუეშჱ. [2] უშჯულოვებათაჲ.
[1*] იგავ. 8,22. [2*] აპკ. 21,6; 22,13. [3*] ი. 1,2. [4*] ფს. 109,1. [5*] I კორ. 15,27-26. [6*] II შჯ. 33,28. [7*] II შჯ. 33,28.

# წმიდისა იპოლიტეს თქუმული კურთხევათა მათთჳს იაკობისთა, ვითარ-იგი ათორმეტნი[1] ნახჳეტნი აკურთხნა

კურთხევათა მათთჳს იაკობისთა გამოთქუმად სიტყუანი.

მე უფლისა მიერ კურთხევათა მათ ვეძიებ, რამეთუ ვინ-მე არს კაცთაგანი შემძლებელ გამოთქუმად სულიერთა წიგნთაგან, არა თუ მისა ზესკნელი იგი სიბრძნე თანა-შემწე[2] საქმითა იყოს? ანუ ვინ შემძლებელ არს გამოთქუმად დაწერილნი იგი ნეტართა წინაჲსწარმეტყუელთანი იგავით გამოუჩინებელნი სიტყუანი? არა თუ თჳთ სიტყუამან მან გამოთქუას, ვითარ წინანდელთა მათ ჟამთა ისრაჱლსა შორის, ვითარცა სანთელი შჯულსა შინა ჯჳმირსა ქუეშე[3] დამალულ იყო[1*], რაჲთა განმართლებულნი შჯულითა წინა-დაცუეთით განათლებად შეუძლოს. და აწ განცხადებულად, ზედა ძელსა, ვითარცა სასანთლესა, შჳდპირად სანთელნი აღნთებულ და გამოჩინებულ, რაჲთა შორიელთაცა ნათესავთა ცხორებად თჳსსა მას სანთელსა მოუწოდის...*.

(141ra): ...რამეთუ იგინი სახედ ხოლო. არამედ[4] იაკობ და რაქელ არა თუ მზჱ და მთოვარჱ იყვნეს. და არცაღა თუ ესე ესრე[5] ყოფილ არს, რამეთუ რაქელ მრავლით ჟამითგან გზასა მას დამარხული დგას. ხოლო იოსებ, ვითარ შეემთხჳა მამასა, პირველად მას თაყუანის-სცა, რაჲთა სახჱ იგი ეგოს და წიგნნი განმართლებულ იპოვნენ.

აწ სადაღა აღესრულების თქუმულ[ი] იგი: „აწ უკუე მო-სამე-ვიდეთ მე და დედაჲ შენი და ძმანი შენნი, და თაყუანის-გცემდეთ შენ?“[2*].

არამედ რაჟამს ათორმეტნი იგი ნეტარნი მოციქულნი იოსებითურთ და მარიამითურთ აღვიდეს მთასა მას ზეთისხილთასა და თაყუანის-სცეს ქრისტესა, რამეთუ იუდა არა მათ თანა იყო, არცა იოსები თავადი ქრისტე იყო, რაჲთა ეგჳპტეს შინა ესე ყოფილად შერაცხილ იყოს. არამედ მსგავს იყო ყოფადთა მათთჳს სახეთა, რომელ წინაჲსწარ გამოეცხადა იოსებისგან.

წარმოდეგინ აწ საშუვალ ჭეშმარიტი იგი და ზეცისაჲ განმმარტებელი, რამეთუ რომელ-იგი მის მიერ იქადაგა ნეტართა მათ წინაჲსწარმეტყუელთა მიმართ, მანვე მეორედ გამოაცხადენ! არამედ არავე გარე-წარჰჴდეს წიგნნი იოსებისგან, ვითარმცა არა განმმარტებელ ითქუა, რამეთუ იგი იყო გამომთხრობელ მამისათჳს დაფარულთა მათ ზრახ(141v)ვათა. და წიგნნი იტყჳან, ვითარმედ, მათ არა უწყოდეს, ვითარმცა ესმა მათი იოსებს, რამეთუ განმმარტებელად შორის მათსა დგა. რაჲ სარგებელ იყო მაშინ ძმათა მათ თიკნისა მის დაკლვაჲ, რაჲთა მამაჲ იგიმცა თჳსი შეიტყუვეს? აჰა აწ იოსებ ეგჳპტეს ცხოველ არს, რაჲსა შეჰბღალეთ სისხლითა სამოსელი იგი ყვავილოვანი ტყუვილით, რომელ-იგი თქუენ ჰქმენით, რომელ-იგი იაკობ მამამან იცნა სამოსელი იგი და ყოფილად შეგირაცხა?[3*].

განჰყიდი, ჵ იუდა, იოსებსა გულის-თქუმითა ამის სოფლისაჲთა ძლეულ და ისმაიტელთა მათ უცხოთესლთა მიიყიდეს, რაჲთა ეგჳპტედ შთავიდეს და მუნ საპყრობილედ მიეცეს და სიზმარნი მის მიერ განცხადნენ, რაჲთა ფა-

---

[1] ათურმეტნი. [2] თანა-შ:მწჱ. [3] ქუეშჱ. [4]+რამეთუ. [5] ესრჱ.

[1*] მთ. 5,15. [2*] შეს. 37,10. [3*] შეს. 37,33.

* ტექსტი ამ ადგილას ხელნაწერში ნაკლულია. გარდა ამისა, მომდევნო მონაკვეთი (**140 vb—141ra**) თავის ადგილზე არ არის. ასევეა Jer. 44-ში. გამოცემაში ეს მონაკვეთი ჩასმულია თავის ადგილზე (გვ. 227,30—228,14) მ. ბრიერის გამოცემის მიხედვით.

რაჲს მიერ მოიძიოს და მეფედ მეგჳპტელთა გამოჩნდეს. და შემდგომ მოსაყდრე[1] სარწმუნო გამოჩნდეს და იფქლი მის მიერ დიდძალად შეკრბეს და საუნჯეთა დაიმარხოს, და შჳდნი იგი წელნი აღესრულნენ და ერი სიყმილისა მისგან გამოიზარდოს და ძმათაგან თაყუანის-ცემაჲ მიიღოს და უფალ მათ მიერ იწოდოს.

აწ ვითარ არა ვადიდებდე ზეცათასა მას მეუფესა, რომელმან თჳსნი იგი ზრახვანი წინაჲსწარმეტყუელთა მიერ, ვითარცა სარკითა ხილულნი, გჳჩუენნა? არამედ რამეთუ ჟამი ესე [გა]მოიძიებს[2] კურთხევათა მათთჳს განმარტებასა, გულს-მოდგინებითა გონებისაჲთა ზედამცა მიწევნულ ვართ, რაჲთა თქუმულნი იგი იაკობისნი კურთხევანი, ვითარცა კურთხევანი, აღესრულნენ ზედა ძეთა მათ ისრაჱლისათა.

ხოლო ვჰპოვებ მჴდომსაცა მუნ. კურთხევანი იგი ყოფილ მათა მიმართვე შესატყუებელ და წინაჲსწარმეტყუელებაჲ დიდი მათ მიერ გამოჩინებულ, რომელი დასამტკიცებელად ნათესავისა მისისა მომავალთა შვილთა ზედა აღესრულა.

და თუ ეგე ეგრეთ არს, უკუე ნეტარი იგი იაკობ შვილთა მათ მიმართ მსგავსად მათ ჟამთაჲსა იტყოდა[3]. ხოლო თქუმულნი იგი შემდგომად მრავალთა ჟამთა გან(142r)ცხადნეს და კურთხევათა მათ ჰყოფდა და მისცემდა, რომლისათჳს ამას წინაჲსწარმეტყუელებდა. ხოლო ძეთა მათ ისრაჱლისათა ურთიერთას შეტყუებით შეცოდებათა მათთათჳს უთქუმიდა და თავსა თჳსსა ესევითართა საქმეთა მათთაგან განაშორებდა[1*].

ვჰპოვებთ მასვე სახესა ნეტარისა მის ისაკის თანა, რომელმან იაკობი, ძჱ თჳსი მრწემი, აკურთხა და ყოველივე მას მიჰმადლა[2*], რამეთუ განმზადებულ იყო ჴორციითა შობად მისგან ქრისტე. და ესავისი წინაჲსწარ უწყოდა, ვითარმედ სახჱ ერისაჲ მის აქუნდეს. და გულისა მისისაჲ უკეთური ზრახვაჲ გულისხმა-ყო და არა აკურთხა, არამედ ძლიერებითა თქუმულ(თა) მისთაჲთა[4] [დასა]ჯა[5]. და რამეთუ ესე ესრეთ არს, [ცხ]ადად წიგნთაგან გული(ისხმის-) საყოფელ არს შემდგომთათჳს, რამეთუ იტყჳს ესრე: ვითარცა მოუწოდა ისაკ, ძესა თჳსსა პირმშოსა, და ჰრქუა: „აღიღე მშჳლდ-კაპარჭი შენი და განვედ ველად და მინადირე მე ნადირი და მიქმენ მე ჭამადი, ვითარცა მიყუარს, და მომიპყარ და ვჭამო და გაკურთხოს შენ სულმან ჩემმან, ვიდრე ესე ცოცხალღა ვარ“[3*].

და რომელი-იგი უბრძანა წინაჲსწარმეტყუელმან ესავს და ითხოვდა მისგან ჭამადსა, მოასწავებს სიტყჳთ ჩინებასა პირველისა მის ერისასა, რომელი ეძიებდა ნაყოფსა სიმართლისასა მის მიერ, რომელი იყო, ვითარცა სულიერი ჭამადი, შერაცხილ.

და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „განვედ ველად და მინადირე[6]“, სახესა სლვისა ამის სოფლისასა მსგავსად ერისა მის მოგუასწავებს. და რომელ-იგი თქუა: „აღიღე მშჳლდ-კაპარჭი შენი“, გჳჩუენებს რამეთუ განმზადებულ იყო ერი იგი თჳსისა დიდებისა შეყუარებად და არა სარწმუნოვებითა განმართლებად, არამედ ღუაწლისა და მახჳლისა თჳსისა მოსავ და განდგომილისა მეფისა გამორჩევად[7], ვითარცა-იგი მოსემან ჰრქუა მათ: „მახჳლ შენდა სიქადული შენი“[4*].

[1] მოსაყდრჱ. [2] მოიძიებს (გამოეძიებს Jer. 44). [3] ეტყოდა. [4] +ძლიერებით[ა]. [5] დასაჯა Jer. 44. [6] მინადირჱ. [7] გამორჩევაჲ.

[1*] შდრ. შეს. 49,6—7. [2*] შდრ. შეს. 27,27—29. [3*] შეს. 27,3—4. [4*] II შჯ. 33,29.

და რებეკა ჰრქუა თჳსსა მას ძესა მრწემსა: „აჰა მესმოდა (142v) მამისა შენისაჲ, რამეთუ ეტყოდა ესავს, ძმასა შენსა: „მინადირე მე ნადირი და მიქმენ ჭამადი და ვჭამო და გაკურთხო შენ წინაშე უფლისა“. აწ ისმინე, შვილო, სიტყუათა ჩემთაჲ და მივედ სამწყსოდ და მომგუარენ მე ორნი თიკანნი ჩჩჳლნი და უქმნე ჭამადები მისგან, ვითარცა უყ[უ]არს მამასა შენსა და მიუპყარ მამასა შენსა, რაჲთა ჭამოს და გაკურთხოს შენ უწინარეს სიკუდილისა თჳსისა“[1*]. რებეკა სახედ[1] ეკლესიისა ითქუმის, რომელი წინაჲსწარ გამოაჩინებდა ყოფადთა მათთჳს უმრწემესითა მით ძითა. ჰრქუა მას: „მივედ სამწყსოდ და მომართუენ მე ორნი თიკანნი ჩჩჳლნი და შუენიერნი“. ესავს ველად წარავლინებს, რეცათუ სუფევასა შინა მწირობასა გამოაცხადებს, ხოლო იაკობი — სამწყსოდ, რაჲთა აღესრულოს თქუმული იგი უფლისა მიერ, ვითარმედ: „არა ვიდრე მოვლინებულ ვარ, გარნა ცხოვართა მათ წარწყმედულთა სახლისა ისრაჱლისათა“[2*]. და რომელ-იგი ჰრქუა მას, ვითარმედ: „მომგუარენ მე ორნი თიკანნი ჩჩჳლნი და შუენიერნი“, გჳჩუენებს ორსა მას წოდებასა სახარებისასა, რომელნი-ესე დასაბამითგან ვითარცა თიკანნი ვიყვენით, რამეთუ ყოველნივე ცოდვასა ქუეშე[2] ვიყვენით. ჩჩჳლ და შუენიერ აწ ვიქმნებით მორჩილებითა ქრისტეს მიმართ სარწმუნოვებითა განმართლებულ. ამიერითგან არა ვითარცა თიკანნი შერაცხილ ვართ, არამედ ვითარცა ცხოვარნი სულნელად მსხუერპლად წმიდად ღმრთისა მიმართ შევიწირვით და გამოზრდილნი სულიერისა მის სიტყჳსა მიმართ განვმტკიცნებით, რომელ-იგი სახარებასა შინა მსგავსსა მას აღასრულებდა მოწაფეთა მიმართ, რამეთუ ეტყოდა, ვითარმედ „მე ჭამადი იგი მაქუს, რომელ თქუენ არა უწყით“[3*]. და იაკობ ეტყოდა რებეკას დედასა თჳსსა, ვითარმედ: „არს ძმაჲ ჩემი მატყიერ და მე კაცი წყ[რტ]უ ვარ; ნუუკუე მრევდეს მამაჲ ჩემი და ვიპოვო მის წინაშე ვითარცა შეურაცხის-მყოფელი და მოვიკრიბო თავისა ჩემისა წყევაჲ და არა კურთხევაჲ“[4*]. ჰხედავა, რამეთუ განცხადებულად თჳსი იგი მოშიშებაჲ იაკობ გამოაჩინა, (143r)მეცნიერ-ყოფილ საქმეთა მათ ქამისთა, რომელ იხილა შიშულობაჲ იგი ნოვესი, მამისა თჳსისაჲ და განიცინნა, რომლისათჳსცა დაიკრიბა თავსა თჳსსა ზედა წყევაჲ იგი?

შეიშინა იაკობცა, ნუუკუე ვითარცა გამომცდელ მამისა თჳსისაჲ იპოვოს და წყევასა ქუეშე იყოს. იყო მისმიერი იგიცა თქუმული მართლ, ვითარმედ: „არს ესავი, ძმაჲ ჩემი, მატყიერ, რომელი ითქუმის ცოდვილ, და მე კაცი წყრტუ[3], რომელი გამოაჩინებს შეუგინებელთა უბიწოთა[4] ჴორცთა მათ ქრისტესთა. არამედ ვერაჲთ ეგებოდა სხჳთ რაჲთმე აღსრულებად ზრახვისა მის. ჰრქუა: „ჩემ ზედა იყავნ წყევაჲ იგი, შვილო, გარნა ისმინე ჩემი და მივედ და მომართუენ“[5*].

და გულისჴმის-საყოფელ თქუმული იგი რებეკაჲს მიერ, წინაჲსწარ აწ ეკლესიათა მიერ აღესრულების და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „ჩემ ზედა იყავნ წყევაჲ იგი, შვილო“, ამას მოგუასწავებს: ვითარცა აწ რომელნიმე აყუედრებენ და შეურაცხ-ჰყოფენ ეკლესიათა და იტყჳან, ვითარმედ: ჯუარცუმულსა მას ვჰმსახურებთ, წყევაჲ და შეურაცხის-ყოფაჲ ჩუენდამო ესე

---

[1] სახჱ. [2] ქუეშჱ. [3] წყრტვ. [4] შეუგინებელს და უბიწოს.
[1*] შეს. 27,6—10. [2*] მთ. 15,24. [3*] ი. 4,32. [4*] შეს. 27,11—12. [5*] შეს. 27,13.

არს, რამეთუ ვნებანი იგი უფლისანი ურწმუნოთათვს წყევა არს, ხოლო მორწმუნეთათვს — ცხორება და მშვდობა. რამეთუ მოციქული იგიცა იტყჳს: „ქრისტემან გამომჳჳსნნა ჩუენ წყევისაგან შჯულისაჲსა, თავს-იდვა ჩუენთვს წყევაჲ იგი“[1*]. ვითარცა აღასრულა აწ ქრისტემან, ჴორცითა თჳსითა კაცთათჳს სიკუდილი ჯუარსა მას ზედა თავს-იდვა, რაჲთა თჳსითა მით დამდაბლებითა განჳსნნეს წყევანი იგი შჯულისანი, რომელ ადამის ზედა იყვნეს, რამეთუ ჰრქუა: „მიწა[1] იყავ და მიწადცა მიხვდე“[2*]. და მოიღო რებეკა სამოსელი იგი პატიოსანი ძისა მისისა პირმშოჲსაჲ შუენიერი, შთააცუა იაკობს, ძესა თჳსსა, და ტყავნი იგი თიკნისანი გარდააცუა მკლავთა მისთა[3*]. შთაცუმისა მას სამოსლისასა მოგუასწავებს სიტყუასა მას, რომელი-იგი განმზადებულ იყო შთაცუმად ჴორცთა. ხოლო შთაცუმაჲ იგი თიკნიერთაჲ მათ მკლავთა მისთა მოგუასწავებს ჩუენ ყოველთა ცოდვათა მოტევებასა ზედა ჯუარსა მას ჴელთა განპყრობითა, (143v) ვითარცა იტყჳს ესაია: „მან ცოდვანი ჩუენნი თავს-ისხნა და ურჩულოვებანი ჩუენნი იტჳრთნა[4*]. და რომელ-იგი ჰრქუა იაკობ მამასა თჳსსა: „ვქმენ, ვითარცა მიბრძანე მე“[5*], მოგუასწავებს მარადის სიტყჳსა მის დამორჩილებასა მამისა თჳსისა მიმართ, ვითარცა ეზეკიელ იტყჳს: „ვყავ, რაჲცა მიბრძანე მე“[6*].

და ჰრქუა მას ისაკ: „ვინ ხარ შენ?“ და მან ჰრქუა მას: „მე ვარ ძჱ იგი შენი პირმშოჲ[7*]. არა თუ უმეცრებით რას ჰკითხვიდა წინაჲსწარმეტყუელი იგი იაკობს, არამედ რამეთუ ჰხედვიდა სულიერთა მათ ყოფადთა. არცა ისუ ნავესმან, რომელი გაბაონელთა ჰკითხვიდა, უწყოდა მათი, რომელ მათგან მანქანებით სიბოროტენი ყოფად იყვნეს, არამედ მეცნიერებითა მიუშუებდა, რაჲთა ნათესავსა მას ისუ ნავესსა ჰრწმენეს და ცხოვნდეს. ეგრეცა აქა ჯერ არს გულისხმის-ყოფაჲ, რამეთუ იტყჳს: „მომეახლე მე და გიხილო შენ, შვილო ჩემო, უკუეთუ შენ ხარ ესავ, ძჱ ჩემი, ანუ თუ არა“. და ვითარცა მიეახლა, იწყო რევად და თქუა: „ჴმაჲ ესე — ჴმაჲ იაკობისი, ხოლო ჴელნი — ესავისნი[8*]. ამას მოგუასწავებს, რამეთუ სიტყუაჲ იგი იაკობის მიმართ გამოაცხადებს ზრახვასა მას, რომელ-იგი წინაჲსწარმეტყუელთა მიმართ და იგი მათ მიერ წინაჲსწარ გამოაცხადებდა ყოფადთა მათთჳს.

ხოლო ჴელნი მისნი იქმნნეს მსგავს ჴელთა ესავისთა, რამეთუ ერისა მის შეცოდებათათჳს სიკუდილდ მიეცა, და ჰრქუა მას: „მომეახლე[2] და ამბორს-მიყავ, შვილო“. და ვითარცა მიეახლა. ამბორს-უყო მას. და იყნოსა სული სამოსლისა მისისაჲ და აკურთხა იგი და ჰრქუა[9*]. [...]* ამისთჳს წინაჲსწარ განცხადებულად იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი, ვითარმედ, არავინ კაცთაგანმან ამბორს-უყოს მამასა, გარნა მხოლოდშობილმან მან, რომელ ქალწულისაგან იშვა ძჱ, რამეთუ იტყჳს: „მე ვარ ძჱ იგი შენი პირმშოჲ“. და მუნთქუესვე იწყო წინაჲსწარმეტყუელმან ერთობით კურთხევისა მისთჳს და თქუა: „ეჰა ესერა სულნელებაჲ სამოსლისა ძისა ჩემისაჲ, ვითარცა სული აგარაკისა სავსისაჲ, რომელ აკურთხა უფალმან[10*]. და ჰრქუა მას: „მოგეცინ შენ ღმერთმან ცუარისაგან ცისაჲსა და სიპოხისაგან ქუეყანისაჲსა, სიმრ (144r) ავლჱ იფქლისა და ღვნისაჲ, და გმონებდენ შენ ნათესავნი, და თაყუანის-გცემდენ შენ ჴელმწიფენი, და იყო შენ უფალ ძმისა შენისა, და თაყუანის-გცენ შენ ძეთა მამისა შენი-

---

[1] მიწაჲ. [2] მომეახლო.

[1*] გალ. 3, 13. [2*] შეს. 3, 19. [3*] შეს. 27, 15—16. [4*] შდრ. ეს. 53,4—5. [5*] შეს. 27,19. [6*] ეზეკ. 12,7. [7*] შეს. 27,18—19. [8*] შდრ. შეს. 21,22. [9*] შეს. 27,26—27. [10*] შეს. 27, 27.

* აქ ტექსტს თითქოს აკლია.

სათა. რომელმან გაკურთხოს შენ, კურთხეულ იყავნ, და რომელმან გწყეოს შენ, წყეულ იყავნ“[1*], ხოლო აწ ჰგონებდეს თუ ვინმე, ვითარმედ კურთხევანი ესე იაკობის ზედა იყვნეს, სცთების, რამეთუ არარაჲ ამათგანი იქმნა იაკობის ზედა, რამეთუ იპოვა შუვამდინარეთა ოც წელ მონად ლაბანისა[2*]. და მერმე მან ძმასა თჳსსა ესავს თაყუანის-სცა და ძლუნითა პირსა მისსა ევედრა, და ამისა შემდგომად ეგჳპტედ შთავიდა, რაჲთა არა ნაშობითურთ სიყმილითა მოწყდენ. აწ ვის ზედა აღესრულების თქუმული იგი, ვითარმედ: „აჰა ესერა სულნელებაჲ ძისა ჩემისაჲ, ვითარცა სული აგარაკისა სავსისაჲ, რომელი აკურთხა უფალმან“? არა მის ზედა, არამედ ქრისტეს ზედა, ძისა მის ღმრთისა; აგარაკ არს სოფელი ესე. სულნელებასა მას მოსლვისა მისისასა არიან ყოველთა, რომელთა ჰრწამს იგი, ვითარცა მოციქული იგი იტყჳს, ვითარმედ: „სულ სულნელების ვართ ქრისტესა ცხოველთა და მკუდართა, რომელთათჳსმე სულად სიკუდილითი სიკუდილად, და რომელთათჳსმე — სულად ცხორებითი ცხორებად[3*].

ხოლო რომელ-იგი თქუა: „მოგეცინ შენ უფალმან ცუარისაგან ზეცისაჲსა და სიპოხისაგან ქუეყანისა, სიმრავლჱ იფქლისა და ღჳნისაჲ“, განცხადებულად თქუმულითა მით ვითარცა ცუარსა მოგუასწავებს სიტყუასა მას, რომელ გარდამოჴდა ზეცით. და რამეთუ თქუა, ვითარმედ „სიპოხისაგან ქუეყანისაჲსა“, ჴორცთა მათ უფლისათა იტყჳს, რომელ-იგი ქალწულისაგან შთაიცუნა. და რომელ-იგი თქუა: „სიმრავლჱ იფქლისაჲ და ღჳნისაჲ“, გჳჩუენებს სახესა წმიდათასა საუნჯეთა შეკრებულ და სულითა ვითარცა ღჳნითა განმხიარულებულ.

და რამეთუ თქუა, ვითარმედ: „გმონებდენ შენ ნათესავნი და თაყუანის-გცემდენ შენ ჴელმწიფებანი“, ესე აქა ჟამამდეცა იქმნების: ვის-მე აქამომდე[1] ნათესავნი მორწმუნენი ჰმონებენ და ვის-მე თაყუანის-სცემენ ეკლესიასა შინა ჴელ(144v)მწიფენი, არა თუ ქრისტესა, რომლისა სახელითაცა ცხოვნდებიან? ვითარცა ესაიაჲს მიერ სიტყუაჲ იგი ღაღადებს: „რომელნი მმონებდენ მე, იწოდოს მათ ზედა სახელი ახალი, რომელნი მადიდებდენ მე ქუეყანასა ზედა, რამეთუ აკურთხევდენ ღმერთსა ჭეშმარიტსა, და რომელნი[2] ფუცვიდენ ცასა, ფუცვენ ღმერთსა ცხოველსა[4*]. და მერმე იტყჳს: „აჰა ესერა რომელნი მმონებდენ მე, იგინი იშუებდენ, ხოლო თქუენ გშიოდის; აჰა ესერა რომელნი მმონებდენ მე, იგინი იხარებდენ, და თქუენ გწყუროდის. აჰა ესერა რომელნი მმონებენ მე, იგინი იხარებდენ, ხოლო თქუენ გრცხუენოდის[5*]. და მუნთქუესვე შემდგომად იტყჳს: „იყავ შენ უფალ ძმისა შენისა და თაყუანის-გცემდენ შენ ძენი მამისა შენისანი“[6*]. და იაკობსა არავინ თაყუანის-სცა და არცა იქმნა უფალ ძმისა თჳსისა ესავისა, და რამეთუ მჴდომ-ექმნა ესავს, ძმასა თჳსსა, შეეშინა და ივლტოდა და პირველ შჳდგზის მას თაყუანის-სცა[7*]. ხოლო აწ თქუმული იგი აღესრულების მჴსნელსა ზედა, რამეთუ რომელ-იგი ჰგონებდა ძმა-ყოფად მისა, ჴორციელად უფლად მის ზედა გამოჩნდებოდა, რაჲთამცა მათგან, ვითარცა მეუფემან, თაყუანის-ცემაჲ მიიღო. ამისთჳს იტყჳს: „რომელმან გწყეოს შენ, წყეულ იყავნ, და რომელმან გაკურთხოს, კურთხეულ იყოს“. აწ კურთხევაჲ ესე სიტყჳთ იაკობის ზედა ითქუა, ხოლო ჭეშმარიტად ქრისტეს ზედა აღესრულების.

---

[1] აქუნდენ („აქამომდე“ მ. ბრიერის გასწორება. იხ. მისი გამ. გვ. 28). [2]+ფუცვიდენ ღ~ა ჭეშმარიტსა და რომელნი] ფუცვენ ცასა Jer. 44.

[1*] შეს. 27, 27—29. [2*] შეს. 31,38. [3*] II კორ. 2,15—16. [4*] ეს. 65,15—16. [5*] ეს. 65, 13—14. [6*] შეს. 27, 29. [7*] შეს. 33,3.

ვიხილოთ, რასა იტყჳს შემდგომად, რამეთუ იტყჳს: „და იყო შემდგომად კურთხევათა მათთჳს ისაკისთა იაკობის ზედა, და იყო, ვითარცა გამოვიდოდა იაკობ ისაკისგან, მამისა თჳსისა, მოვიდა ესავიცა, ძმაჲ მისი ნადირითურთ და უქმნა ჭამადი და მიუპყრა მამასა თჳსსა“[1*]. ხოლო ესავის ჭამადსა მას ამსგავსებს ერსა მას, რომელთა იგი შჯულისა მიმართ მსახურებაჲ აქუნდა, რომელნი-იგი სიქადულით ჰგონებდეს წინადაცუეთილებითა განმართლებასა. შეადგინებს ნათესავთა, ვითარცა ჭამადსა მას, რომელი ჭეშმარიტებისა სახედ გარე-წარჰჴდის[1] და ზეცისასა მას პურსა მიახლებად ვერ იკადრებდეს, ჰრქუა ესავ: „აღდეგ, მამაო (145r) ჩემო, და ჭამე ნადირისაგან ძისა შენისა და მაკურთხენ სულმან შენმან“[2*]. ჰხედავა ამპარტავანებასა სიტყჳსასა და სიფიცხლესა გულისა მისისასა? რამეთუ აქა ჟამამდეცა, რომელ წინადაცუეთილებასა შინა არიან, ეგრე იქადიან და ჰგონებენ, ვითარმედ იგინი ხოლო განმართლებულ არიან. ხოლო ნეტარი იგი იაკობ მოშიშებით და სიმდაბლით წარდგა და ჰრქუა მამასა თჳსსა, ვითარმედ: „ვყავ, რაჲცა მიბრძანე მე“[3*]. ხოლო ესავ არა ესრე ჰრქუა, არამედ ფიცხლად, ვითარმედ: „აღდეგინ მამაჲ და ჭამენ ნადირისაჲ ამის და მაკურთხენ მე სულმან შენმან“. და მან თქუა: „ვინ ხარ შენ?“ ხოლო მან ჰრქუა: „მე ვარ ესავ, ძჱ შენი პირმშოჲ“. დასულბა ისაკი დაკკრვებითა დიდითა და ჰრქუა: „და ვინ იყო იგი, რომელი შენდა მოსლვადმდე მოვიდა და მომართუა მე და ვჭამე ყოვლისაგანი და ვაკურთხე იგი და იყავნ კურთხეულ?“[4*] ჰხედავა, ვითარ განიღჳძა აქა სულმან მან წინაჲსწარმეტყუელისამან? რამეთუ კურთხევათა მათ შინა იაკობის მიმართ თქუა ესრეთ: „რომელმან გაკურთხოს შენ, კურთხეულ იყავნ, და რომელმან გწყეოს, წყეულ“. ამისთჳს განაკრძალა და მეორითა მით დაამტკიცა წინაჲსწარი იგი კურთხევაჲ და ჰრქუა: „ვაკურთხე[2] იგი და იყავნ კურთხეულ“[5*]. და იყო ყოფილი იგი იაკობისგანი ზრახვაჲ აღსრულებულ ქრისტესა ზედა წინაჲსწარ გამოცხადებულ: რომელი იკურთხა მამისაგან, შობილ საუკუნითგან იყო კურთხეულ უკუნისამდე.

არამედ რამეთუ იტყჳს წერილი იგი, ვითარმედ: „დაუკკრდა ისაკს დაკკრვებითა დიდითა“[6*], ესე არს, ვითარმედ დაუკკრდა ზედა ყოფადთა მათ. წინაჲსწარ ეცნობა, ვითარმედ ნათესავნი ყრმითა ამით, ძისა ამის ღმრთისაჲთა, იკურთხნენ და აღთქუმასა მას მამათა თანა შესლვად*, [140vb 11: რამეთუ ამისთჳსცა იაკობ შობასა მას თჳსსა, რომელ შემდგომ იყო შობად, წარმოუძღუა და შებმა-უყო ბრჭალსა ესავისსა[7*], რამეთუ განმზადებულ იყო მეორჱ იგი ნათესავი შედგომად[3] კუალსა წინაჲსწარმეტყუელთასა და მოღებად პირმშოებისა მის და ახალსა მას შჯულსა მთავრად გამოჩინებად.

და იყო ვითარცა ესმა ესავს სიტყუაჲ იგი [ი]საკისი, მამისა თჳსისაჲ, ჴმაყო ჴმითა მაღლითა განმწარებულად და თქუა: „მაკურთხე მეცა, მამაო“[8*]. და ჰრქუა მას ისაკ: „მოვიდა ზაკუვით ძმაჲ შენი და მიიღო კურთხევაჲ იგი შენი“[9*]. და რომელ-იგი თქუა, „ზაკუვით“, გამოაჩინებს ზრახვითსა, (141r) რამეთუ განმზადებულ იყო სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ განჴორციელებად და ხატი მონისაჲ შთაცუმად[10*]. რაჲთა მის მიერ გამოუჩინებელ შობითა მოიღოს კურ-

[1] გარჱ-. [2] ვაკურთხჱ. [3] შემდგომად.

[1*] შეს. 27, 30—31. [2*] შეს. 27,31. [3*] შეს. 27,19. [4*] შეს. 27,33. [5*] შეს. 27,33. [6*] შეს. 27, 33. [7*] შეს. 25,26. [8*] შეს. 27,34. [9*] შეს. 27, 35. [10*] შდრ. ფილ. 2,7.

* მომდევნო ტექსტი: „რამეთუ ამისთჳსცა... რომელი-იგი შემდგომად ჴორცითა ვნებასა მას მიეახლა“. გადმოტანილია 140vb11—141ra21-დან. იხ. შენ. გვ. 222.

თხევაჲ მამისაგან და მოგუეცეს ჩუენცა, რომელთა გურწამს იგი. „და ესავს ვითარცა ესმა, თქუა: მართლად ეწოდა სახელი მისი იაკობ, რამეთუ აჰა ესერა, ორჯერ შემიტყუვა მე, მიმიღო პირმშოებაჲ ჩემი და აწ მიმიღო კურთხევაჲ ჩემი“[1*].

„და უთქმიდა ესავ იაკობს და იტყოდა გულსა თჳსსა: ოდესმე მოახლდენ დღენი სიკუდილისა[1] მამისა ჩემისანი, რაჲთა მოვკლა იაკობ ძმაჲ ჩემი“[2*]. ვითარცა განცხადებულად აქა წინაჲსწარ თქუეს წიგნთა ესავის მიერ ყოფადთა მათთჳს, რამეთუ სიტყუაჲ იგი მამად ერისა გამოჩნდებოდა, რომელ-იგი შემდგომად ჴორცითა ვნებასა მას მიეახლა]. (145rb17 ჰრქუა მოსეცა ყუედრებით ერსა მას: „მაგას უფალსა ეგრე მოაგებთ, არა-მე ესე თავადი არსა მამაჲ შენი?“[3*] გამოუჩინა წერილმან მან, რაჲთა გულისხმა-ვყვნეთ თქუმულნი იგი.

და რომელ-იგი თქუა ესავ, ვითარმედ: „ოდესმე მოახნდენ დღენი სიკუდილისა მამისა ჩემისანი“ — დღისა მისთჳს აღვსებისაჲსა, რომელ მახლობელ იყო სიტყუაჲ იგი მამათა მიმართ (145v) სახარებისაჲ სასუფეველისათჳს. ხოლო რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „მოვკლა იაკობ, ძმაჲ ჩემი“, — რაჲთა გამოჩნდეს კაცი იგი, რომელ მსგავსად ჴორცითა იაკობისგან შობილ და მათგან ძელსა ზედა დამოკიდებულ. და ჰრქუა ესავ: „არა დამიმარხეა კურთხევაჲ, მამაო?“[4*]. რამეთუ იყო ყოვლითურთ დუმილი ღმრთეებისაჲ, მსგავსად ჴორცთა ქრისტესთა თანა დამკჳდრებულ. და მან ჰრქუა მას: „უკუეთუ უფლად დავადგინე იგი შენ ზედა და ყოველნი ძმანი მისნი დავამონენ მას, იფქლითა და ღჳნითა განვამტკიცე იგი, და აწ შენ რაჲ გიყო, შვილო?“[5*]. „და შეეწყალა ისაკს. აღიმაღლა ესავ ჴმითა მაღლითა და ტიროდა“[6*]. და რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „შეეწყალა ისაკს“, შეწყალებასა სიტყჳთა მით ერისა მის შეცოდებათათჳს მოასწავებს, რამეთუ მჴსნელი იგი ვედრებით მამასა ეტყოდა: „მიუტევე ამათ, რამეთუ არა იციან, რასა იქმან“[7*]. და მაღლად ჴმასა მას და ტირილსა ესავისსა შენანებასა საქმეთა მათთჳს, რომელ ქმნნეს, გჳჩუენებს, ვითარცა საქმესა მას მოციქულთასა წერილ არს: „ვითარცა ესმა ესე, დაწუხნეს და ჰრქუეს პეტრეს და მოციქულთა მათ: „რაჲ-მე ვყოთ, ძმანო? და მათ ჰრქუეს: „შეინანეთ, გრწმენინ სახელი იესუ ქრისტესი, და მოიღოთ მადლი და ნიჭი სულისა წმიდისაგან, რამეთუ თქუენდა არიან აღთქუმანი ესე და შვილთა თქუენთა და ყოველთა შორიელთა, რომელთა მოუწოდის უფალი ღმერთი ჩუენი“[8*]. აწ ესე არს კურთხევაჲ იგი, რომელსა ეძიებდა ესავ წინანდელსა ჟამსა, არამედ რამეთუ არღა იყო ჟამი. ხოლო წინაჲსწარმეტყუელებით ისაკ ყოფადთა მათთჳს იტყოდა: „აჰა, აწ სიპოხისაგან ქუეყანისა იყო მკჳდრობაჲ შენი და ზესკნელს ცუარისაგან ცისაჲსა. და მახჳლითა შენითა სცხოვნდებოდი და ძმასა შენსა ჰმონებდე. ხოლო იყოს, ოდესმე განიჴსნე [და განაგდო][2] უღელი მისი ქედისაგან შენისა“[9*]. აწ სიტყუასა მას ნეტარისა ისაკისსა კურთხევისა ხოლო-მე ძალი აქუნ ანუ წინაჲსწარმეტყუელებისაჲცა? რამეთუ თანა-გუაც გულისხმისყოფად ყოფადთა მათთჳს, რამეთუ თქუა: „აჰა ესერა სიპოხისაგან ქუეყანისაჲსა იყოს მკჳდრობაჲ შენი, და ცუარისაგან ცისაჲსა ზეგარდა-

---

[1] სიკუდილისანი. [2] და განაგდო Jer. 44.

[1*] შეს. 27,36. [2*] შეს. 27,41. [3*] II შჯ. 32, 6. [4*] შეს. 27,36. [5*] შეს. 27,37. [6*] შეს. 27, 38. [7*] ლ. 23,34. [8*] საქმე 2,37—39. [9*] შეს. 37,40.

მო“[1*]. რამეთუ იყო დამკჳდრებაჲ ერისაჲ მის ქუეყანასა (146r) მას ჟამისსა, რომელ-იგი განუნაწილა მათ ისუ, ძემან ნავესმან, და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „ცუარისგან ზეცისაჲსა“, რამეთუ წინაჲსწარმეტყუელნი იგი ვითარცა ღრუბლისაგან ცუარსა გარდმოუტევებდეს მათ ზედა სიტყუასა ჭ̃ს ღმრთისასა. ხოლო რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „მახჳლითა შენითა სცხოვნდებოდიო“[2*], რამეთუ მარადის ერი იგი არა დასცხრებოდა წყობად და ბრძოლად გარემოჲს ნათესავთა მათ, რომელნი დამკჳდრებულ იყვნეს, ვითარცა წიგნნი გჳჩუენებენ. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „ძმასა შენსა ჰმონებდე“, მოასწავა ამათ ჟამთათჳს, რომელსა მახლობელ იყო ქრისტე მოხედვითა ძმათა თჳსთა, რომელ მსგავსად ჴორცთა, რომლისათჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი ასწავებს დამორჩილებად და მონებად. ამისთჳს ჰრქუა, ვითარმედ: „განჰჴსნდე და განაგდო უღელი მისი ქედისაგან შენისა“[3*]. არამედ რომელი უღელი, არამედ შჯულისაჲ მის ედვა მას ზედა, რაჲთა ვითარცა მონანი უღელსა ქუეშე[1] შჯულითა მით ცხოვნდებიან, არამედ ვითარცა განთავისუფლებულნი სახარებისა ჭ̃ის სარწმუნოვებითა ცხოვნდებიან. ვითარცა ნეტართა მათ წინაჲსწარმეტყუელთა ნათესავითი-ნათესავად ქრისტეს ზრახვასა მას წინაჲსწარ ქადაგებდეს. და სამართალი ჩუენდა მიმართ განცხადებულად გჳჩუენა. ვინ-მე შეორგულდეს ესევითართა განცხადებულთა თქუმულთა, უკუეთუ წარსრულთა მათთჳს და მომავალთა ჩუენგან ეძიებენ, რავდენ არა უფროჲს ყოფადთა მათთჳს წინაჲსწარ ჰრწმენეს?

აწ გულისხმა-ყოფილ თქუმულნი იგი ისაკისნი. მოვიდეთ იაკობისთა მათცა კურთხევათა, რომელ-იგი ძეთა მიმართ მისთა. რამეთუ იტყჳს წერილი ესრე, ვითარმედ: „იხილნა იაკობმან ძენი იგი იოსებისნი და ჰრქუა: ვინ არიან ესენი? და მან ჰრქუა: ძენი ჩემნი არიან, რომელნი მომცნა მე უფალმან აქა. და ჰრქუა: მომაახლენით ჩემდა, რაჲთა ვაკურთხნე იგინი“[4*]. და თუალნი იაკობისნი დამძიმებულ იყვნეს სიბერითა და ვერ ჰხედვიდა, და მიაახლნა იგინი წინაშე მისსა, და ჴელნი მოასხნა და ამბორს-უყო მათ[5*] და ჰრქუა ისრაჱლმან იოსებს: აჰა, ხილვასა პირისა (146v) შენისასა არა ჴუებულ ვიქმენ და მიჩუენნა ღმერთმან ნაშობნიცა შენნი. და აღჰმართნა იგინი იოსებმან უბეთა მისთაგან და თაყუანის-სცეს პირსა ზედა თჳსსა ქუეყანასა ზედა. და წარმოადგინნა იოსებ ორნი იგი ძენი თჳსნი: ეფრემ მარჯუენით მისა, მარცხლ ისრაჱლისა, და მანასე — მარცხენით მისა, მარჯულ ისრაჱლისა. და მიაახლნა იგინი მას. და განყო ჴელი თჳსი მარჯუენე ისრაჱლმან და დასდვა თავსა ეფრემისსა, მრწემისა ძმისასა, და მარცხენე — თავსა ზედა მანასესსა ჴელნი ერთი ერთსა ზედა გარდართხმით. აკურთხნა იგინი და თქუა: „ღმერთო, რომლისა წინაშე სათნო-გიჩნდეს მამანი ჩემნი აბრაჰამ და ისაკ, ღმერთო, რომელმან გამომზარდე მე სიყრმით ჩემითგან აქამომდე, ანგელოზმან შენმან, რომელმან მიჴსნა მე ყოველთა ჭირთა ჩემთაგან, აკურთხენ ყრმანი ესე, და ეწოდენ ამათ ზედა სახელი ჩემი და სახელი მამათა მათ ჩემთაჲ — აბრაჰამისი და ისაკისი და განმრავლდენ განმრავლებითა დიდითა ქუეყანასა ზედა“[6*]. ესე თქუა წინაჲსწარმეტყუელმან მან, დიდი ზრახვაჲ გჳჩუენა ჩუენ ჴელთა მათ ერთი ერთსა ზედა გარდასხმითა და უმრწემესსა მას ძესა იოსებისსა, ეფრემს, მარჯუელ დადგინებითა და მანასე[2], რომელ-იგი პირმშოჲ

---

[1] ქუეშჱ. [2] მანასჱ.

[1*] შდრ. შეს. 27,27. [2*] შეს. 27,40. [3*] შეს. 27,40. [4*] შეს. 48,8—9. [5*] შეს. 48,10. [6*] შეს. 48,10—16.

იყო — მარცხენით. გჳჩუენებს მათ გამო ორსა წოდებასა და ორსა ერსა ყოფადსა. და მრწემი იგი სარწმუნოვებითა მარჯულ ქრისტესა პოვნილ, ხოლო პირველი იგი ერი, რომელნი შჯულითა იქადოდეს, მარცხენით დადგინებულ, რომლისათჳს ვერ გულისხმა-ეყო იოსებსა და ყოფადი იგი წინაჲსწარმეტყუელისა მისგან, ჰგონებდა, ვითარმედ დაავიწყდა მამასა მას, რომლისათვს უპყრა ჴელი მისი და ჰრქუა: „არა ეგრე, მამაო, არამედ ესე არს პირმშოჲ. დასდევ მარჯუენე ჴელი შენი თავსა ზედა მისსა“. და მან ჰრქუა: „უწყი, შვილო, უწყი, ესეცა დიდ იყოს და აღმაღლდეს, ხოლო ძმაჲ მისი უმრწემესი უმაღლეს მისა იყოს“[1*]. და დასუა (147r) ეფრემი ზეშთა მანასესა. არამედ რამეთუ გამოუჩინებელი დიდ არს წიგნთა შინა წმიდათა. და უშურველად გამოვთქუათ, რომლითა სიტყვთა საკუთარ-იყვნა ორნი იგი ძენი იოსებისნი, რამეთუ ჰრქუა მას: „ორნი ეგე შვილნი, რომელ გამოჴდეს ეგჳპტეს შენგან, ვიდრე შთასლვადმდე ჩემდა ეგჳპტედ, ჩემდა იყვნენ; ეფრემ და მანასე[1], რუბენის და სჳმეონისებრ იყვნედ ჩემდა. და სხვა ამიერითგან, რავდენ გესხნენ შვილნი, შენდა იყვნედ“[2*]. ამას მოგუასწავებს, რამეთუ ათორმეტ იყვნეს ძენი იგი იაკობისნი, რომელთაგან ათორმეტნი ნათესავნი იყვნეს. ორნი იგი ძენი იოსებისნი ორად ნათესავად განყვნა და იქმნეს ათსამეტ ნათესავ. ნათესავი იგი იოსებისი ორთა მათ ძეთა განუყო და ესე არა თუ ცუდად რაჲმე, რამეთუ პავლე[2] მოციქული მეათცამეტედ მოციქულთა მათ [შემდგომად][3] იწოდა, რიცხუსა ნათესავთასა შეერთო და მოციქულ ნათესავთა იჩინა.

აწ წმიდათა წიგნთა გონებანი ჩუენნი სათნო-ყვნეს წინაჲსწარმეტყუელთა მიერ გამოცდილად. ვიხილოთ შემდგომად ამისა რასა-ძი იტყჳს, რამეთუ იტყჳს: „მოუწოდა იაკობ ძეთა მათ თვსთა და ჰრქუა: „შემომიკერბით და გითხრა, რაჲ-იგი ყოფად არს თქუენდა შემდგომთა მათ ჟამთა, მოკერბით და ისმინეთ ძეთა მაგათ იაკობისთა, ისმინეთ ისრაჱლისი, მამისა თქუენი[საჲ][3*] და რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „შემომიკერბით და გითხრა თქუენ, რაჲ-იგი ყოფად არს თქუენდა მომავალთა ჟამთაო“, ესე წინაჲსწარმეტყუელება არს და არა კურთხევა. კურთხევაჲ, რაჟამს ვინმე იკურთხის, მის ზედა ითქჳს. ხოლო წინაჲსწარმეტყუელებაჲ იქმნის საქმისათვს რაჲსმე აღსრულებისა. და წიგნთა შინა უთქუამს, ვითარმედ: „ყოველნი ესე ძენი იაკობისნი ათორმეტნი. ამას ეტყოდა მამაჲ იგი თვსი და აკურთხნა იგინი თითოვეულად მსგავსად კურთხევისა მათისა“[4*]. და ვითარ-მე ერთობა აქუნდეს ყოფადთა მათ, ოდეს-მე წინაჲსწარმეტყუელებაჲ განცხადნეს, ანუ (147v) ოდეს-მე კურთხევაჲ იგი ითქუას? ამით თანაგუაც გულისხმის-ყოფაჲ, ვითარმედ მათვე სიტყუათა შინა კურთხევანიცა არიან, წინაჲსწარმეტყუელებანიცა, რაჲთა კურთხევანიცა იგი დაადგრენ მის ზედა, რომელი იუდაჲსგან იშვა და რომელი-იგი იოსებს მიერ მოგუესწავა და რომელი-იგი ლევისგან მღდელ მამისა გამოვიდა. ხოლო წინაჲსწარმეტყუელებანი იგი მათ ზედა, რომელნი-იგი მჴდომად აღდგეს და ძჱ ღმრთისაჲ შეურაცხ-ყვეს.

უკუეთუ ესე ესრეთ არს, თჳთ წიგნნი გუასწავებენ ჩუენ, რამეთუ იტყჳს: „რუბენ, პირმშოჲ ჩემი, შენ დასაბამ და ძლიერება შვილთა ჩემთა; ფიცხლად აღიზარდე და ფიცხლად ამპარტავან. მაგინე ვითარცა წყალი. ნუმცა აღსდუღნები! რამეთუ აჴედ სარეცელსა მამისა შენისასა; მაშინ შეაგინე ცხედარი იგი,

---

[1] მანასჱ. [2] პავლჱ. [3] შემდგომად Jer. 44.

[1*] შეს. 48,19. [2*] შეს. 48,5—6. [3*] შეს. 49,1—2. [4*] შეს. 49,28.

რომელსა აჰჯედ“[1*]. აწ რაჲ-მე ვთქუათ: წინაჲსწარმეტყუელება-მე არსა ესე ანუ კურთხევა? და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „ფიცხლად მოიზარდე და ფიცხლად და ამპარტავანად“. რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „აჰჯედ სარეცელსა მამისა შენ[...]სა, მაშინ შეაგინე ცხედარი იგი, რომელსა ზედა აჰჯედო“ — უფროჲს, რამეთუ შეტყუება ჩას, ანუ ყოფილთა საქმეთათჳს, ანუ ყოფადთათჳს. ვინ უწყის, თქუას ვინმე, ვითარმედ ამისთჳს თქუაო, რამეთუ რუბენ დაწვა ბალაჲს თანა, ხარჭისა მის მამისა თჳსისა, რამეთუ შეაგინა სარეცელი მამისა თჳსისაჲ. უკუე იპოვების მსგავსად სიტყჳსა მის მისისა წინაჲსწარმეტყუელისა მის მიერ სხუაჲ სხუად თქუმულ. და სიტყუასა მას მისსა, ვითარმედ: „შეკერბით ძენი ეგე იაკობისნი და გითხრა, რაჲ-იგი ყოფად არს თქუენდა შემდგომთა მათ ჟამთა“, ამას ყოფადთა საქმეთათჳს რასა-მე იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი? [Jer. 44,179v; აწ ვითარ-მე შევჰრაცხოთ იგი ყოფილთა საქმეთათჳს? წინაჲსწარმეტყუელებაჲ მის ზედა არნ, რომელი ყოფადთა საქმეთათჳს წინაჲსწარმეტყუელებნ და არა ყოფილთათჳს. და არარაჲ დიდ არს და არცა დასაკჳრვებელ, უკუეთუ წინაჲსწარ ორისა და სამისა წლისა ხილულ რაჲმე არს ჩუენ შორის, სხუაჲ თუ წინაჲსწარმეტყუელებით სხუათა მიმართ მითხრობილ. და ჩუენ თუალითა ვიხილნეთ ყოფილნი იგი. აწ გამოვაჩინოთ წინაჲსწარმეტყუელი იგი]*, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი, რამეთუ იტყჳს: „რუბენ, პირმშოჲ ჩემო, შენ ძლიერებაჲ ჩემი, დასაბამი შვილთა ჩემთაჲ“[2*]. და ამას რომელნიმე მაცხოვრისა ზედა წარმოიღებენ, ვითარმედ მამაჲ ზეგარდამო სიტყჳთა მით ძესა თჳსსა ეტყჳსო. არამედ რომელ-იგი შემდგომად სიტყუანი მოვლენან, სავნებელ იქმნიან[1] (148r) მკითხველთა და მსმენელთა.

და თუ ჰგონებდეს ვინმე მას ქრისტესა თქუმულად, რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „ფიცხლად აჰლორძნდით და ფიცხლად ამპარტავან“, და სხუასა მას განწესებულად ავნებდეს. არამედ არა ეგრე, რომელ ჰგონებენ, ვითარმედ პირმშოჲ ძჱ იყო იაკობისი და ერი იგი პირმშო შჯულითა მით წოდებულ ჭკჳდრად ერად. და საქმენი იგი რუბენისნი, პირმშოჲსა მის, ამსგავსნა ყოფადთა მათ საქმეთათჳს პირველისა მის ერისაგან. და რომელ-იგი თქუა: „რუბენ, პირმშოჲ ჩემი, შენ ძლიერებაჲ ჩემი, დასაბამი შვილებისა ჩემისაჲ“, შემძლებელ არს იაკობ რუბენის ზედა, ხოლო რომელი-იგი თქჳს: „ფიცხლად აღიზარდე და ფიცხლად ამპარტავანო“, ჰხედვიდა სულითა ურჩებასა და ურწმუნოვებასა ნათესავისა მისისასა. რამეთუ მოსეცა მათა მიმართ მსგავსად მისა იტყოდა[2]: „თქუენ ერი ქედფიცხელი ხართ. ნუმცა განრისხნების თქუენ ზედა უფალი და აღგჳცნეს თქუენ“[3*]. ხოლო რომელი თქუა იაკობ, ვითარმედ: „მაგინე, ვითარცა წყალი ნუმცა აღსდუღნებიო“[4*], შეამოკლა მათგან ჴორციელობაჲ, რამეთუ შეაგინეს მათ შჯული და შეურაცხ-ყვეს, რომელ-იგი მათა მიმართ მის მიერ იქადაგა და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „აჰჯედ სარეცელსა მამისა შენისასა, მაშინ შეაგინე ცხედარსა, რომელსა აჰჯედო“. სარეცელს და ცხედარს იტყჳს წმიდათა მათ ჴორცთა, რომლისა მიერ წმიდანი ვითარცა ცხედარსა განსუენებულ არიან, რომელი -იგი წინანდელთა ჟამთა უკეთურთა შეურაცხ-ყვე[1]

[1] იქმნის. [2] ეტყოდა.

[1*] შეს. 49,3—4. [2*] შეს. 49,3. [3*] გამ. 33,5. [4*] შეს. 49,4.

* მსგავსი კიდურწერილობის გამო, შატბერდულ ხელნაწერში გამორჩენილია კავებში ჩასმული ადგილი.

ძმრისა მის მიპყრობითა და ლერწმითა თავსა მას ცემითა, რომელსა ჴელითა ყურიმალსა სცემდეს და სამშჭუალითა ჴელთა მათ დამშჭუალვიდეს[1*].

ესე ყოველი უყვეს მას ურჩთა მათ და ურწმუნომან მან ერმან და მღდელთა მათ და მწიგნობართა და ყოველმან ერმან ჴელმწიფებითურთ მათით. ამისთჳსცა საქმეთა მათთა არა გარე-წარჰჴდა[1] ნეტარი იგი წინაჲსწარმეტყუელი და არცა ეზიარა უკეთურთა ზრახვათა მათთა, არამედ განაშორა თავი (148v) თჳსი ეგევითართა მათ მანქანითთა საქმეთა მათთა.

რამეთუ იტყჳს: „სჳმეონ და ლევი, ძმათა, აღასრულეს უშჯულოებაჲ შეთქუმულებითა მათითა. ზრახვასა მათსა ნუ შეერთვინ სული ჩემი და კრებასა მათსა ნუ ეზიარებინ შინაგანი ჩემი, რამეთუ რისხვითა თჳსითა მოწყჳდეს კაცი და გულისწყრომითა თჳსითა კირნი დაჰკუეთნეს კუროისა, იწყევენ გულისწყრომაჲ მათი, რამეთუ ამპარტავანებით იყო, [და][2] განრისხებაჲ მათი სიფიცხლით იყო. განვყვენ იგინი შორის იაკობსა და განვაბნინე შორის ისრაჱლსა[2*]. და ვინ უწყის ესე, ეგონოს ვისმე, ვითარმედ სიკიმელთათჳს თქუა ნეტარმან იაკობ გინებასა მას ორთა მათ ძეთა, სჳმეონ და ლევი, რამეთუ ზაკუვით დაიმორჩილნეს სიკიმელნი იგი წინა-დაცუეთად დინაჲსთჳს, დისა თჳსისა, რომელი შეაგინა ემორ, ძემან სჳქემისმან. რომელნი „შევიდეს შემდგომად სამისა დღისა, მოწყჳდნეს ყოველნი, რომელნი დამკჳდრებულ იყვნეს სიკიმას და საცხოვარი მათი წარტყუენეს“[3*]. ხოლო არა ესრე იყო, არამედ იგინივე წინაჲსწარ იტყოდეს მამისა მისთჳს მიზეზსა, ვითარმედ: სამართალი ქმნესო. ჰრქუა მამამან მათმან, ვითარმედ: „საძულველ მქმნენით მე და მტერ ყოვლისა, რომელნი დამკჳდრებულ არიან ქუეყანასა მას ქანანელთასა და ფერეზელთასა და მე მცირედ ვარ რიცხჳთა. ნუუკუე შეკრბენ ჩემ ზედა და დამცენ მე და აღმჴოცონ მე და ერი ჩემი. და მათ მიუგეს და ჰრქუეს: და რაჲსა როსპიკებრ ითრიეს დაჲ იგი ჩუენი?“[4*] უკუეთუ ესე ესრეთ არს, საქებელ არიან სიტყუასა მას და არა საგმობელ, რომელთა ესევითარი სახჱ სიყრმისაჲ აქუნდა და აღიშურვეს დისა მის მათისათჳს შეგინებისა ძისა მისთჳს სჳქემისა. და თჳთ თავადმან იაკობ შემდგომად ამისა მინიჭებითა ქალაქისა მის ნეტარსა მას იოსებს ჰრქუა: „მე მიგცემ შენ სიკიმასა საზეპუროსა ჩემსა უმეტჱს ძმათა შენთა, რომელი დავიპყარ ამორეველთაგან მახჳლითა და მშჳლდ-კაბარჭითა ჩემითა[5*]. (149r) უკუეთუ ეგრეთ არს, თჳთ იაკობ განამართლებს სიკიმელთა მათ მოსრვისათჳს, აწ სადა აღესრულების წინაჲსწარმეტყუელებაჲ იგი, ვითარმედ: „სჳმეონ და ლევი აღასრულეს უშჯულოებაჲ ერთობითა თჳსითა. ზრახვასა მათსა ნუ შევალნ სული ჩემი და კრებასა მათ ნუ ეზიარებინ თავი ჩემი“?[6*].

იკითხე სახარებისაგან და ჰპოვნე წერილნი იგი, რამეთუ ნათესავისაგან სჳმეონისა იყვნეს მწიგნობარნი იგი და ლევის ნათესავისაგან — მღდელთმოძღუარნი იგი. და რამეთუ მათითა ზრახვითა და ნებითა მიეცა ქრისტე და მათ მიერ მოიკლა, წინაჲსწარ უწყოდა წინაჲსწარმეტყუელმან მან და იტყოდა ზრახვასა მათსა. რომელსამე იტყჳს, მას ზრახვასა იტყჳს, რომელსა ზრახვიდეს ქრისტეს ზედა, რომლითა ზაკუვით მოაკუდინეს იგი[7*], ვითარცა ესაია იტყჳს: „ვაჲ მათა, რამეთუ ზრახეს ზრახვაჲ უკეთური თავთა თჳსთათჳს, რამეთუ თქუეს: შევკრათ მართალი იგი,

---

[1] გარჱ-. [2] და Jer. 44.

[1*] შდრ. 26, 67; 27, 30; 27, 34. [2*] შეს. 49,5—7. [3*] შეს. 34,25—28 [4*] შეს. 34,30—31. [5*] შეს. 48,22. [6*] შეს. 49,5—6. [7*] შდრ. მთ. 26,4.

რამეთუ განმაძნე[ლე]ბელ[1] მექმნა ჩუენ“[1*]. „და კრებასა მათსა ნუ ეზიარებინ სული ჩემი“[2*], რამეთუ მას ჟამსა შეკრბეს მის ზედა მღდელთმოძღუარნი იგი და წინამძღუარნი ერისანი, შეკრბეს სახლსა მას მღდელთმოძღურისა მის კაიაფაჲსა სიკუდილისა ძიებად მის ზედა[3*]. „რამეთუ რისხვითა თჳსითა მოწყვდნეს კაცნი“[4*]. რომელნი კაცნი, არა თუ ნეტარნი იგი წინაჲსწარმეტყუელნი, რომელნი მოვლინებულ მათა იყვნეს, მათგან მოწყდეს სამართლისა მათა მიმართ ქადაგებითა? და „გულისთქუმითა თჳსითა კირნი დაჰკუეთნეს კუროსა“. გულისთქუმაჲ მათი თქუა სოფლისაჲ ამის, რომელთა გულისთქუმითა ამის სოფლისაჲთა წარწყმიდეს ზეცისაჲ იგი წინამძღუარი ცხორებისაჲ, ვითარცა ზუარაკი დასცეს. ამისთჳს იწყევენ გულისწყრომაჲ მათი, რამეთუ ამპარტავანებით, და რისხვაჲ მათი, რამეთუ ფიცხელ[5*].

გულისწყრომასა მათსა იტყჳს რისხვასა, რომელსა შინა მარადის იყვნეს განფიცხებითა ქედთა თჳსთაჲთა სულისა წმიდისა მიმართ (149v) მჴდომნი[6*]. „განვყვნე იგინი იაკობსა შორის და განვაბნინე იგინი ისრაჱლსა შორის“[7*]. ვინ იყო იაკობ, ანუ ვინ არს ისრაჱლ? არამედ წმიდაჲ იგი პირმშოჲ ძჱ ღმრთისაჲ, რომელსა არა დაემორჩილნეს და განიბნინეს ცის კიდეთა, წარტყუენულ მტერთაგან იქმნეს.

და რამეთუ წინაჲწარ ვთქუთ, ვითარმედ თქუმულთა მათ შინა არიან კურთხევანი იგი, უმჯობეს არს დამორჩილებად სწავლისმოყუარეთა არა თუ სიტყჳთ ხოლო გამოჩინებით, არამედ ძალითურთ თქუმულთა მათ განცხადებულად რაჲ-იგი წინა-გჳც; რამეთუ ეტყჳს კურთხევით იუდას ესრე: „იუდა, შენ გაქებენ ძმანი შენნი. ჴელნი შენნი ბეჭთა ზედა მტერთა შენთასა, თაყუანის-გცემდენ შენ ძენი მამისა შენისანი. ლეკუ ლომის, იუდა, აღმოცენებისაგან, შვილო ჩემო, გამოჰჴედ, აჰჴედ, ინაჴ-იდგ ვითარცა ლომმან და ლეკუმან ლომისამან, ვინ აღადგინოს იგი? ნუ მოაკლდებინ მთავარი იუდაჲსგან და არცა ჴელმწიფჱ წყვილთა მისთაგან, ვიდრემდის მოვიდეს, რომელსა-იგი ემარხვის და იგი იყოს სასო ნათესავთა. გამოაბას ვენაჴსა კარაული თჳსი და მასკნესა ვენაჴისასა კიცჳ კარაულისაჲ. განრცხეს ღჳნითა სამკაული თჳსი და სისხლითა ყურძნისაჲთა სამოსელი თჳსი. მხიარულ არიან თუალნი მისნი, ვითარცა ღჳნითა, და სპეტაკ კბილნი მისნი უფროჲს სძისა“[8*]. ვითარ-მე ეგების სიტყუაჲ ესე მსგავსად ზეშთათქუმულისა მის, რომელ-იგი რუბენისთჳს ითქუა, რამეთუ მუნ ეტყჳს: „სიფიცხლით ჰხვდოდე და სიფიცხლით წარმდებ-იქმენ, მაგინე, ვითარცა წყალი, ნუმცა აღსდუღნებიო, რამეთუ აჰჴედ სარეცელსა მამისა შენისასა, მაშინ შეაგინე ცხედარი, რომელსა აჰჴედ“[9*]. და რომელი თქუა, ვითარმედ: „წყეულ იყავნ გულისწყრომაჲ მათი, რამეთუ ამპარტავანებით იყო, და რისხვაჲ იგი, რომელი სიფიცხლით იყო“, ესე სიტყუანი არა კურთხევისანი არიან, არამედ შეტყუებისანი. წინაჲსწარმეტყუელებით მათ ზედა განცხადნა და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „იუდა, შენ გაქებენ ძმანი შენნი, ჴელნი შენნი ბეჭთა ზედა მტერთა შენთასა, თაყუანის-გცემდენ შენ ძენი მამისა შენისანიო“, ესევითარი ესე კურთხევად შეჰგავს, ვინ უწყის, [ს])თქუა[2], რომლითა სიტყჳთა (150r) ღირს-იქმნა წინაჲსწარმეტყუელი იგი კურთხევისა მის მიფენითა იუდაჲს ზედა, ხოლო წინანდელთა მათ ზედა არა ესრე. ისწავეს, რამეთუ იუდას ნათესავისაგან

---

1 განმაძნელებელ Jer. 44. 2 სთქუა Jer. 44.

1* ეს. 3,9—10. 2* შეს. 49,6. 3* მთ. 26,3. 4* შეს. 49,6. 5* შეს. 49,7. 6* შდრ. საქმე 7,51. 7* შეს. 49,7. 8* შეს. 49,8—12. 9* შეს. 49,3—4.

განმზადებულ იყო დავითი შობად, და დავითისგან ჴორცთა შესხმად — ქრისტე. წინაჲსწარ უწყოდა სულითა განმზადებულთა მათთჳს. აკურთხა, რომელი-იგი იუდაჲსგან დავითი იყო და მისგან — რომელი-იგი ჴორცითა შობად იყო ქრისტე, რაჲთა არა სულიერად იგი ხოლო კურთხევაჲ ღმრთისაგან მოიღოს, არამედ ჴორცითაცა კურთხეულად გამოჩნდეს, ვითარცა იერემია იტყჳს, ვითარმედ: „წინაჲსწარ ვიდრე გამოსახვადმდე შენდა მუცელსა შინა გიცან შენ და ვიდრე არღა გამოსრულ იყავ საშოსა, განგწმიდე შენ და წინაჲსწარმეტყუელად წარმართთა დაგადგინე შენ"[1*]. რომელი-იგი მუცლით წმიდაჲ გამოსრულ არს, ამა ღმრთისა მიერ კურთხეულ არს. არამედ სთქუა, ვითარმედ: რაჲსა ლევის ნათესავი ესრე არა აკურთხა? რამეთუ ვპოვე[თ] ლევის ნათესავისაგან ქრისტე მღდელად მამისა გამოჩინებულ, შერთვისათჳს ნათესავისა მის ლევისა გუნდსა მას იუდაჲსსა, რაჲთა მათ ორთაგან მეუფედ და მღდელად და ძედ ღმრთისა გამოჩნდეს. და იაკობ დახედა საქმესა მას მღდელთმოძღუართასა ანაჲსსა და კაიაფაჲსსა, რომელთა იკადრეს შეხებად ძისა მის ღმრთისა. და რამეთუ იყვნეს იგინი ნათესავისაგან ლევისნი, არა აკურთხა ლევი, არამედ უფროჲს, რამეთუ შეატყუბნა იგინი. ხოლო რაჟამს მოვიდა ნეტარი იგი მოსე[1], რომელი-იგი აჰრონისგან და ლევისგან იშვა ქრისტე, აკურთხა და თქუა: „მიეცით ლევის განცხადებულებაჲ მისი და სამართალი მისი კაცსა წმიდასა"[2*]. სადა რომელ-იგი დააკლდეს კურთხევანი იაკობისგან, მოვიდა და აღასრულა მოსე[1].

და აწ მაგისთჳს მისსა მას განწესებულსა კურთხევასა ვთქუათ სიტყუაჲ. ხოლო აწ რაჲ-იგი წინა-გჳც, მისთჳს ვთქუათ, რამეთუ იტყჳს: „იუდა, შენ გაკურთხევდენ[2] ძმანი შენნი, ჴელნი შენნი ზედა ბეჭთა მტერთა შენთასა. თაყუანის-გცემდენ შენ ძენი მამისა შენისანი"[3*]. რომელთა ძმათა აქეს[3] და თაყუანისსცეს მას, არა თუ მოციქულთა მათ, რომელთა მიმართ იტყოდა უფალი: „ძმანო ჩემნო და თანამკვდრნო?"[4*] ხოლო, რომელი-იგი თქუა, ვითარმედ: „ჴელნი შენნი ზედა ბეჭთა მტერთა შენთასა", რამეთუ გან(150v)ჰყრობითა მკლავთა მისთაჲსა „განძლიერდა ზედა მტერთა მათ, არცხჳნა ჴელმწიფებათა მათ"[5*], გინა თუ ჴორციელად ყოფადთა საქმეთათჳს იქმნა უფალ და მსაჯულ ყოველთა ზედა მამისა მიერ გამოჩინებულ. „ლეკუ ლომისა იუდა. აღმოცენებისაგან, შვილო ჩემო, გამოჰჴედ". „ლომ"[4] და „ლეკუ ლომის" თქუმულ განცხადებულად ორკერძოვე სახჱ გჳჩუენა მამისაჲ და ძისაჲ. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „აღმოცენებისაგან გამოჰჴედ". შვილო", რაჲთა განჴორციელებითა შობაჲ იგი ქრისტესი გჳჩუენოს, რომელ-იგი მუცელსა მას ქალწულისა სულისა წმიდისა მიერ განჴორციელებითა აღმოსცენდა მისგან და ვითარცა ყუავილი და სულნელებაჲ სოფლად მოვიდა და გამოგუეცხადა. და რამეთუ ლეკუ ლომის მის ზედა ითქუა, ვითარცა სულისა წმიდისაგან მამისა მიერ შობილი, და მეუფჱ მეუფისა მიერ მივლინებული. არავე დადუმნა ამისთჳს მსგავსად ჴორცთა, არამედ ჰრქუა: „აღმოცენებისაგან გამოჰჴედ, შვილო". რამეთუ ესაჲაცა იტყჳს: „გამოჴდეს კუერთხი ძირისაგან იესესისა[5] და ყუავილი მისგან გარდაეფინოს"[6*]. აწ ძირი იგი იესესი იყო მამათაჲ მათ ნათესავი, ვითარცა ძირი იყო ქუეყანასა ზედა დანერგულ და კუერთხ მათგან გამოჩინებულ მარიამისთჳს, რამეთუ იყო იგი სახლისაგან და

---

[1] მოსჱ. [2] გაკურთხევდეს. [3] აქებს (აქეს Jer. 44). [4] ლომს. [5] იერესისა.
[1*] იერ. 1,5. [2*] II შჯ. 33,8. [3*] შეს. 49,8. [4*] მთ. 12,49. [5*] კოლ. 2,15. [6*] ეს. 11,1.

ნათესავისა დავითისა. ხოლო ყუავილი იგი, რომელ გარდაეფინა მისგან, ქრისტე არს, რომელ-იგი წინაჲსწარმეტყუელებით თქუა იაკობ: „აღმოცენებისაგან გამოჰჴედ, შვილო“. ხოლო რომელ-იგი თქუა. „აჰჴედ, ინაჴ-იდგო, ვითარცა ლომმან და ვითარცა ლეკუმან ლომისამან“. სამისა დღისა ძილსა მას იტყჳს, რომელ დაადგრა გულსა ქუეყანისასა, რომელი-იგი თჳთ უფალმან წამა და თქუა: „ვითარცა იყო იონა მუცელსა ვეშაპისასა სამ დღე და სამ ღამე[1], ეგრეცა თანა-აც ძესა კაცისასა ყოფად გულსა ქუეყანისასა სამ დღე და სამ[1*] ღამე“. და დავით წინაჲსწარ იტყჳს: „მე დავწევ, დავიძინე, განვიღჳძე, რამეთუ უფალი მწე მეყო მე“[2*]. ეგრეცა იაკობ იტყჳს, ვითარმედ: „ვინ აღადგინოს იგი? „და არა ესრე თქუა, ვითარმედ: „არავინ აღადგინოს იგი“, არამედ თქუა „ვინო“, რამეთუ გულისხმის-საყოფელ არს „მამისა[2], რომელმან აღადგინა (151r) ძჱ იგი თჳსი მკუდრეთით“[3*].

და პეტრე[3] იტყჳს: „რომელი ღმერთმან აღადგინა, განჰჴსნნა საკრველნი ჯოჯოხეთისანი, რამეთუ ვერ ეგებოდა მისა, ვითარმცა დაეყენა მის მიერ“[4*]. და მერმე ჭეშმარიტად გჳჩუენებს მსგავსად ჴორცთა შობასა მას მისსა, რამეთუ იტყჳს: „არა მოაკლდეს მთავარი იუდაჲსგან და არცა წინამძღუარი წყვილთაგან მისთა, ვიდრემდის მოვიდეს, რომლისა-იგი განმზადებულ არს და იგი იყოს სასოვება ნათესავთა“[5*]. და რამეთუ არა მოაკლდა ჴელმწიფჱ, არცა წინამძღუარი ნათესავისაგან იუდაჲსისა ვიდრე მოსვლადმდე ქრისტესა. და სახარებასა შინა ეგრევე წამებს. და ვითარცა მოვიდა მჴსნელი იგი, იქმნა სასოვება ნათესავთა, რომელნი მოდღენდელად დღემდე[4] მისა მიმართ რწმუნებულ არიან. და ესე განცხადებულ არს, რამეთუ ვის მოველით ზეცით ჩუენისა ჴსნისათჳს? არამედ მას, რომლისა განმზადებულ არს შჯული და წინაჲსწარმეტყუელებანი. და მერმე იტყჳს: „გამოაბას ვენაჴსა კარაული თჳსი და მასკნესა ვენაჴისასა — კიცჳ იგი ვირისაჲ“[6*]. მოგუასწავებს ორსავე მას წოდებასა მისსა მიმართ, ვითარცა ვაზსა გამობმულ [და][5] მისითა მით სიყუარულითა ურთიერთას შეყოფვილ კარაული და კიცჳ ერთად სიტყვთა აჴსნილ, რომელსა ზედა დაჯდა მჴსნელი იგი და შევიდა იერუსალჱმს[7*].

და მერმე იწყებს და იტყჳს: „განრცხეს ღჳნითა სამკაული თჳსი“[8*]. და ვითარ აქა ზრახვითა ნათლისღებასა მას მოგუასწავებს, რაჟამს აღმოვიდოდა იორდანით, განწმიდნა წყალნი იგი და მიჰფინნა მადლნი სულისა წმიდისანი[9*]. სამკაულ თქუნა ჴორცნი და ღჳნო — მამული იგი სული, რომელ გარდამოჴდა მის ზედა იორდანესა. „და სისხლითა ყურძნისაჲთა სამოსელი მისი“[10*]. სამოსელ[6] სიტყვთა მით მოგუასწავებს ნათესავსა მას, რომელნი ვითარცა სამოსელნი შერაცხილ არიან მისა. წინაჲსწარმეტყუელისა მიერ იტყჳს: „ცხოველ ვარ მე — იტყჳს უფალი — არა თუ ყოველნივე იგი ვითარცა სამოსელნი შეიმოსნეს“[11*]. და რამეთუ ყურძენ და ტევან იგი იყო, რომელ-იგი ძელსა მას ზედა დამოეკიდა, რომელსა მას, ვითარცა უგუმირეს გუერ(151v)დსა, გარდამოეცა სისხლი და წყალი, რომელთათჳსმე ნათლის-ღებად და რომელთათჳს-

---

[1] ღამჱ. [2] მამისაჲ. [3] პეტრჱ. [4] დღესმდე. [5] და Jer. 44. [6] სამოსელს.

[1*] მთ. 12, 40. [2*] ფს. 3,6. [3*] გალ. 1,1. [4*] საქმე 2,24. [5*] შეს. 49,10. [6*] შეს. 49,11. [7*] შდრ. მთ. 21,7—10. [8*] შეს. 49,11. [9*] შდრ. მთ. 3,13 17; მრკ. 1,9—11; ლ. 3,21; ი. 1, 31 34. [10*] შეს. 49, 11. [11*] ეს. 49, 18.

მე გამოსაჴსრად, მათ ზედა წინაჲსწარმეტყუელმან თქუა: „განრცხეს ღჳნითა სამკაული თჳსი და სისხლითა ყურძნისაჲთა სამოსელი თჳსი“[1*]. მაშინღა გამოცხადნების წინაჲსწარმეტყუელთა და მოციქულთა მისთა[1]: „მხიარულ არიან თუალნი მისნი ვითარცა ღჳნითა და სპეტაკ კბილნი მისნი უფროჲს სძისა[2*]. თუალ ქრისტესა იყვნეს წინაჲსწარმეტყუელნი იგი, განმხიარულებულ სულისა ძალითა, რომელნი წინაჲსწარ ქადაგებდეს მისთა მათ ვნებათათჳს, რომელნი შემდგომთა ნათესავთა მიმართ მიუთხრნეს, რაჲთა [მისა მი]მართ* რწმუნებულ კაცნი ცხოვნდენ. ხოლო რომელ-იგი თქუა: „სპეტაკ კბილნი მისნი, ვითარცა სძჱ“, მოციქულთათჳს იტყჳს, რომელნი მითვე სიტყჳთა განწმედილ ვითარცა სძჱ გამოჩნდეს, რომელთა ჩუენ ზედაცა მოჰფინეს სულიერი იგი მადლი და ზეცისა საზრდელი. და მერმე მცნებასა მას უფლისასა იტყჳს, რომელნი გამოსრულ წმიდისა მის პირისაგან სძე[2] ჩუენ გუექმნნეს, რაჲთა მათგან აღზრდილნი ზეცისასა მასცა პურსა ღირს ვიქმნნეთ ზიარებად.

და მერმე იტყჳს: „ზაბილონ ზღჳს კიდეს დაემკჳდრენ და თავადი იგი იყოს ნავთ-სადგურ მენავეთა და მისწუდეს ვიდრე სიდონადმდე“[3*]. აწ ზაბილონისგან გამოჩინებულ მოუწესს ნათესავთა, რომელნი აწ ვითარცა ზღჳს კიდესა სოფელსა ამას დამკჳდრებულ არიან და ვითარცა ზღუასა შინა ღელვითა რორინებენ, და მოივლტიან და შევედრებიან ეკლესიასა, ვითარცა ნავთსადგურსა. განსასუენებელ ნავთასა იტყჳს, ვითარცა ქალაქთა შესაკრებელთა ეკლესიისათა, რომელნი არიან სოფელსა ამას ვითარცა ნავთსადგურნი განფენილ და შესავედრებელ მორწმუნეთა მისა მიმართ, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იგი, იტყჳს: „ქუეყანაჲ ზაბილოვნისი და ქუეყანაჲ ნეფთალემისი, გზაჲ ზღუასა ზედა, წიაღ იორდანესა! ერი, რომელი სხდა ბნელსა, იხილეს ნათელი დიდი და რომელნი სხდეს აჩრდილთა სიკუდილისათა, ნათელი გამობრწყინდა მათ ზედა“[4*]. სარწმუნოვებასა მას ერისასა იტყჳს.

ხოლო რომელ-იგი თქუა, „მოსწუდეს ვიდრე სიდ (152r) ონდმდე“, გამოაჩინებს სულგრძელებასა ღმრთისასა, რომელმან აჩუენა სულგრძელებაჲ ვიდრე უკუანაჲსკნელამდე[3] მათა. და რომელთა აწ ჰრწამს ნათესავთა, ცხოვნდენ. რამეთუ სიდონ ესუა პირმშოდ ნაშობად ქამს. ხოლო ქაჲ მამისა მის შეცოდებათათჳს წყ[ე]ვასა მას ქუეშე[4] იყო, რომლისაჲ მის ნათესავისაჲ ჰრწმენა და აწ ქრისტეს მიერ იკურთხევიან.

„იზაქარს კეთილისა გულმან-უთქუა. განსუენებულ შორის ნაწილთა და იხილა განსუენებაჲ იგი, რამეთუ კეთილ არს. და ქუეყანაჲ იგი, რამეთუ პოხილ. მისცნა ბეჭნი შრომასა და იქმნა კაც ქუეყანის-მოქმედ“[5*]. და იზაქარ გულისხმის-ყოფით მიემსგავსების უფალსა, რომელი-იგი სიყრმითგან კეთილსა ხოლო წადიერ იყო. ვითარცა ესაია იტყჳს: „ვიდრე არღა ეცნას ყრმასა მას ხადილი, სახელი მამისაჲ გინათუ დედისაჲ, არა დაემორჩილოს ბოროტსა, არამედ გამოირჩიოს კეთილი“[6*]. განსუენებულ შორის წინაჲსწარმეტყუელთა მათ ნაწილსა, რაჲთა აღესრულოს თქუმული იგი მათგან. რამეთუ მთასა მას გამო-

---

[1] მისთაჲ. [3] სძჱ. [3] უკუანაჲსკნელადმდე (უკუნაჲსკნელთამდე—Jer. 44). [4] ქუეშჱ.

[1*] შეს. 49,11. [2*] შეს. 49,12. [3*] შეს. 49,13. [4*] ეს. 9,1—2. [5*] შეს. 49,14—15. [6*] ეს. 7,16.

* მისა მიმართ Jer. 44.

ეცხადნეს მოსე[1] და ელია მდგომარენი მარჯულ და მარცხლ სიტყუთა მისა მიმართ[1*], მჴსნელი იგი ვითარცა განსუენებული გამოჩნდეს.

აწ იხილა განსუენებაჲ იგი წმიდათაჲ, რამეთუ კეთილ არს და ქუეყანაჲ მათი, რამეთუ პოხილ, „მისცნა ბეჭნი თჳსნი შრომასა და იქმნა კაც ქუეყანისმოქმედ“. მისცნა მჴარნი თჳსნი შრომასა სადა უკუე, არამედ ჯუარსა მას, რომელი აღეკიდა და მიაქუნდა? და ესაია იტყჳს: „რომელსა ფლობაჲ აქუნდა მჴართა ზედა თჳსთა“[2*], ამან დაასხნა ჴელნი ერქუანსა ზედა და შრომაჲ თავს-იდვა, რომელ არს[2] ყუედრებაჲ იგი და გინებაჲ, რომელ მის ზედა იყო. იქმნა კაც ეკლეს[ი]ისა კეთილისა ნაყოფისა მას შინა დაკრებითა.

„დან შჯიდეს ერსა თჳსსა, ვითარცა ერთი ნათესავი ისრაჱლისაგანი. და იყოს დან ვითარცა გუელი დადარანებული გზასა ზედა, ცემად ტერფთა ჰუნეთასა. დაეცნენ მჴედარნი შედგომად მოლოდებითა[3] ჴსნასა უფლისასა“[3*]. რამეთუ იტყჳს: „დან შჯიდეს ერსა თჳსსა, ვითარცა ერთსა ნათესავსა ისრაჱლისასა“[4*]. და ესე ნაწილ ერთ იყო სამსონისთჳს, რომელი-იგი ნათესავისაგან დანისა იყო. (152v) შჯიდა ერსა მას თჳსსა ოც წელ ოდენ[5*]. ხოლო ყოვლადვე აღესრულების ჴდომის მიმართ, რომელი მსაჯულად უკეთურად და მჴდომად მეფედ შობილ შჯიდეს ერსა თჳსსა, მჴდომად, „ვითარცა გუელი [და]დარანებული გზასა ზედა“ ჭეშმარიტებისა მიმართ სიტყუსა კბენად იწყოს მათა მიმართ, რომელნი მართლ ვიდოდიან. არამედ რომელსა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი ცემად ტერფთა ჰუნეთასა მისწუდებოდეს მათ ზედაო, რომელნი მართალსა და ცხორებისა გზასა გუესწავებდეს. ვითარცა-იგი მოციქულნი განცადნა და იუდა შეიტყუვა და ვითარცა ცხენი დასცა და მას ზედა მჯდომარე იგი სიკუდილდ მისცა. და ვითარცა მჴედარი უკუნ-ვარდა, რომელ არს ესე უკუანაჲსკნელთა მათგან ვიდრე წინანდელთამდე, მოლოდებითა ჴსნასა უფლისასა აღადგინა და აჰმართა ადამის ხატი იგი.

„გად განცდით განცადოს იგი და მანცა განცადნეს იგინი“[6*]. ადვილად-რე განცდასა იტყჳს უკეთურსა მას შესაკრებელსა მღდელთმოძღუართა და მწიგნობართასა, რომელნი განსცდიდეს მჴსნელსა მას პირად-პირადითა განცდითა, უნდა, რაჲთამცა მიზეზ რაჲმე პოვეს მის ზედა, რაჲთამცა ზაკუვით შეიპყრეს და მოაკუდინეს იგი. ხოლო მან უწყოდა ზრახვანი იგი მათნი და მუნვე გამოცადნა იგინი მისითა მით სამართლითა და მათითა ცოდვითა სიკუდილდ მისცეს. ვითარცა-იგი სახარებასა წერილ არს, მას ჟამსა წარდგეს წინაშე მისა ფარისეველნი იგი და ჰრქუეს: „მოძღუარ, მარქუ ჩუენ, რომლითა ჴელმწიფებითა ამას იქმ, ანუ ვინ მოგცა შენ ჴელმწიფებაჲ ესე?“[7*] და მან ჰრქუა მათ: „გკითხო თქუენ მეცა სიტყუაჲ ერთი და მითხართ მე და მეცა გითხრა, რომლითა ჴელმწიფებითა ამას ვიქმ: ნათლისცემაჲ იოვანესი ვინაჲ იყო? ზეცით იყო, ანუ კაცთაგან?“[8*] ხოლო იგინი ზრახვიდეს გულსა მათსა და იტყოდეს: „უკუეთუ ვჰრქუათ[4] „ზეცით იყო“, მრქუას ჩუენ: „და რად არა გრწმენა მისი?“ და თუ ვთქუათ, ვითარმედ — „კაცთაგან“, ყოველმან ერმან ქვაჲ დამკრიბოს ჩუენ, რამეთუ ყოველთა იცოდეს იოვანესი, ვითარმედ წინაჲსწარმეტყუელი დიდი იყო[9*]. მიუგეს და ჰრქუეს. თუ: „არა უწყით“. (153r) და ჰრქუა: „არცა სამე

---

[1] მოსჱ. [2] +ესე შრომაჲ. [3] მოლოდებისა (მოლოდებითა—Jer. 44). [4] ვრჰქუათ.

[1*] შდრ. მთ. 17,3. [2*] ეს. 9,6. [3*] შეს. 49,16—18. [4*] შეს. 49,16. [5*] მსაჯ. 16,31. [6*] შეს. 49,19. [7*] 21, 23. [8*] 21, 24—25. [9*] მთ. 21,25—26.

მე გითხრა, რომლითა ჴელმწიფებითა ამას ვიქმ“[1*]. აწ კეთილად წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს: „გად განცადოს იგი, მანცა განცადნეს იგინი“[2*].

„ასერ, სიპოხჱ მისა პური და იგი ზრდიდეს[1] ჴელმწიფეთა“[3*].

აქა მოციქულთათჳს მოგუასწავებს წინაჲსწარმეტყუელი იგი, რომელნი-იგი განეკრძალნეს და მისცეს ნათესავსა კაცთასა პური იგი ცხორებისაჲ, ამას ქრისტესთჳს გჳჩუენებს. პური იგი, რომელი ზეცით გარდამოჴდა, პურ საზრდელ და სასუმელ წმიდათა იქმნა. რამეთუ ასერ „სიმდიდრჱ“ ითარგმანების. რომელი-იგი მხოლოჲ მდიდარ და შემძლებელ არს ყოველთა, რამეთუ თავადი უფალი თავისა თჳსისათჳს წამებს და იტყჳს: „მე ვარ პური იგი გარდამოსრული ზეცით. მამათა მათ მანანაჲ იგი ჭამეს უდაბნოსა მას და მოწყდეს, ხოლო რომელმან ჭამოს პური ჩემი, არა იხილოს მან სიკუდილი უკუნისამდე“[4*]. თანა-გუაც ამისცა[2] გამოძიებად, რამეთუ არა ეგრე იტყჳს, ვითარმედ არა მოკუდესო, არამედ იტყჳს, ვითარმედ: „სიკუდილი არა იხილოს უკუნისამდე“[5*] და უკუნითი უკუნისამდე ცეცხლისა ტანჯვითაო, რომელ არს სიკუდილი საუკუნოჲ, რომელი არასადა დასცხრების. რამეთუ ამათ ჟამთაჲ ესე საწუთროჲ არს და ყოველთა კაცთა თანა-აც სიკუდილი. უკუეთუ ეგე ეგრე არს, არა თუ ამათ ჟამთასა ამას სიკუდილსა იტყჳს უფალი, არამედ განმზადებულთა მათთჳს.

„ნეფთალემ აღმოცენებულ და აღორძინებულ და ძირ დაბმულ, განშუენებულ“[6*]. აღმოცენებულ მწუერვალ, რომელნი განთავისუფლებულ სარწმუნოვებითა ერნი იწოდნეს, მოგუასწავებს მათთჳს, რომლითა ყოველნი შემძლებელ ვიქმნებით. საღმრთოჲთ კერძო და სულიერ ვენაჴს იტყჳს ქრისტესა. რტო და მწუერვალ არიან წმიდანი, რომელთა ჰრწამს იგი, და ტევან — მოწამენი, და ძელ დასუმულ ვაზსა თანა მოგუასწავებს ვნებათა მათ. და მსთულებელთა ანგელოზთასა[3] იტყჳს, და გოდორ, რომელსა შთასთულებენ ნაყოფსა ვენაჴისასა, მოციქულნი არიან, საწნეხელ—ეკლესიაჲ, და ღჳნო—სულისა წმიდისა იგი ძალი. და რომელ-იგი თქუა, (153v) ვითარმედ: „აღმოცენებულ მწუერვალ“, განთავისუფლებულ სიკუდილისა საკრველთაგან, ვითარცა ესაია(!) იტყჳს: „განვიდენ და ტრიობდენ, ვითარცა ჴბონი განტევებულნი საბლისაგან“[7*]. „აღორძნდენ ძირდაბმით განშუენებულნი“[*8], რამეთუ ზეგარდამო შობითა მით წყლითა მოიპოვებენ შუენიერებასა სიტყჳსასა, რომელ არს „უშუენიერეს უფროჲ[ს] ყოველთა ძეთა კაცთასა“[9*].

„შვილი ჩემი აღორძინებულ იოსებ. შვილო ჩემო კურთხეულო, საშურველი ეგე შვილი ჩემი ახალ-ნერგი ჩემდა მოიქეც!“[10*] რომელნი ზრახვიდეს და შური ემარხა შენთჳს კაცთა მშჳლდოსანთა, და შეიმუსრნეს ძალითურთ მშჳლდნი მათნი და დაჴსნდეს ძარღუნი მკლავთა მათთანი ჴელითა ძლიერისა მის იაკობისითა. ამით განძლიერდა ისრაჱლი ღმრთისა მიერ მამისა შენისაჲსა და შეგეწია შენ ღმერთი იგი ჩემი და გაკურთხა შენ კურთხევითა ზეცისაჲთა და კურთხევითა ქუეყანასა ზედა, რომელსა ეპყრა ქუეყანაჲ კურთხევათათჳს ძუძუთა დედისა შენისათა და საშოჲსათჳს მამისა და დედისა შენისა. განძლიერდი უფროჲს მთათა საუკუნეთა, და საწადელ — უფროჲს ბორცუთა საუკუნეთა!

---

[1] + და იგი ზრდიდეს [2] ამისიცა. [3] ანგელოზთასა (ანგელოზთათჳს — Jer. 44).

[1*] მთ. 21,23—27. [2*] შეს. 49,19. [3*] შეს. 49,20. [4*] ი. 6, 48—51. [5*] ი. 8,51. [6*] შეს. 49,21. [7*] მალაქ. 4,2. [8*] შდრ. შეს. 49,21. [9*] ფს. 44,2. [10*] შეს. 49,22.

დაადგერინ თავსა იოსებისსა და თხემსა ზედა, რომლითა უძლოდა ძმათა თჳსთა[1*]. და იოსებ უფროჲს ძმათა აკურთხა, რამეთუ მის მიერ გამოხატულ და ხილულ, რომელ ქრისტეს მიმართ ზრახვანი აღსრულებულ იყვნეს. რომლისათჳსცა წინაჲსწარმეტყუელი კურთხევითა არა იოსების ზედა, არამედ რომლისა-იგი სახესა აჩუენებდა, რამეთუ ჰრქუა მან: „შვილ აღორძინებულ ჩემდა იოსებ“[2*]. რამეთუ უფლისა მიერ განსრულებულითა სულითა აღორძინებულ. ქუეყანასა ზედა განმრავლდეს მადლნი იგი ქრისტესნი. „შვილი ჩემი კურთხეული და საშურველი“[3*], რამეთუ კურთხეულ იყო ღმრთის მიერ, მოვიდა თჳსთა ამათ და მათ არა იცნეს იგი, არამედ აღიშურეს და მოიძულეს, რამეთუ იტყჳს წერილი იგი, ვითარმედ: „იხილეს იგი ძმათა თჳსთა საყუარელად მამისა თჳსისა, შეშურდა მისი და მოიძულეს“[4*]. ამისთჳს იაკობ იტყჳს: „შვილი ჩემი საშურელი, შვილი ჩემი ჭაბუკი“[5*]. და მერმე იტყჳს, ვითარმედ: „უყუარდა იგი იაკობს, რამეთუ შვილი (154r) მოხუცებულებასა ესუა იგი“[6*]. აწ დაბერებულსა ამას სოფელსა და ყოვლად წყმედულსა გამოუჩნდა ძჱ იგი ღმრთისაჲ და ქალწულისაგან იშვა. ძჱ მოხუცებულ გამოჩნდა მამისა მიერ, რომელი-იგი წინაჲსწარ საუკუნეთა მამისა თანა იყო. ამისთჳს ეტყჳს: „ჩემდა მოიქეც, შვილოო“, ვითარცა ქუეყანით ზეცად წოდებით შვილისა მის თჳსისა, „რომლისათჳს ზრახვა-ყვეს და ეშურებოდეს კაცნი მშჳლდოსანნი“[7*], ვინ იყვნეს, რომელნი-იგი ზრახვასა უკეთურებისასა ზრახვიდეს და აყუედრებდეს მას? არამედ ერმან მან უშჯულომან და ურჩმან, რომელნი-იგი დიდად და ჯერკულად აყუედრებდეს მას. „კაცნი მშჳლდოსანნი“, რამეთუ ადვილ უჩნდა ბოროტის-ყოფად და მოკუდინებად ყოველთა მათ მართალთა[1]. და შეიმუსრნეს ძლიერებითა მშჳლდნი მათნი, რამეთუ რავდენვე ძჳრსა იტყოდეს მისთჳს, ვითარცა მშჳლდისა მის ზედა აღებითა შემდგომად მათვე ჰრცხუენა, რაჟამს აგრძნეს მისი, ვითარმედ მკუდრეთით აღდგა, ვითარცა ესაია იტყჳს: „ცუდნი ზრახვანი სულთა თქუენთათჳს“[8*]. და იაკობ იტყჳს: „დაჴსნდეს ძარღუნი მკლავთა მათთანი ჴელითა ძლიერისა მის იაკობისითა“[9*]. რომელთა-იგი არცა თავთა თჳსთა და არცა სასოვება ღმრთისა მიმართ რაჲ აქუნდა და ძალითა თჳსითა იქადოდეს, და იქმნნეს ვითარცა არა-ყოფილნი სიტყჳთა მით მის მიერითა დათრგუნვილ და ნათესავთა შორის განბნეულ მის მიერ. „რომელი-იგი განძლიერდა ისრაჱლი ღმრთისა მიერ მამისა შენისა და შეგეწია შენ ღმერთი იგი ჩემი“[10*]. ვინ არს, რომელმან-იგი განაძლიერა ისრაჱლი და შეეწია ყრმასა მას თჳსსა, არა[2] თუ მხოლოჲ ღმერთი არს, ვითარცა პირითა ესაიაჲსითა იტყჳს: „იაკობ, მონაო ჩემო, შეგეწიო შენ, და ისრაჱლ რჩეული ჩემი შეიწყნარა იგი სულმან ჩემმან“[11*]. და მერმე იტყჳს: „ნუ გეშინინ, განძლიერდი და ნუმცა გრცხუენის, რამეთუ[12*] იგინე“[3]. ამისთჳს გინებისა და ყუედრებისა, რომელ მის ზედა ითქუა, მიჰფინა კურთხევაჲ იგი და თქუა: „გაკურთხენ შენ კურთხევითა ზეგარდამო და კურთხევითა ქუეყანისაჲთა, რომელსა უპყრიეს ყოელი“[13*]. [ყოველივე] დაამორჩილა ქუეშე[4] (154v) ფერჴთა მისთა“[14*]. ზეცით გარდამოჲ იგი ვითარცა კურთხევაჲ იგი ზეცისაჲ, და ქუეყანისაჲ იგი — ვითარცა კურთხევაჲ ქუეყანისაჲ,

---

[1] + მიმართ. [2] არაჲ. [3] იგინი. [4] ქუეშჱ.

[1*] შეს. 49,22—26. [2*] შეს. 49,22. [3*] შეს. 49,22. [4*] შეს. 37,4. [5*] შეს. 49,22. [6*] შეს. 37,3. [7*] შეს. 49,23. [8*] შდრ. ეს. 33,11. [9*] შეს. 49,24. [10*] შეს. 49,24—25. [11*] ეს. 42,1. [12*] ეს. 54,4. [13*] შდრ. შეს. 49,25. [14*] I კორ. 15,27.

რაჲთა ანგელოზთა და კაცთა ზედა უფლად გამოჩნდეს. რომელი-იგი მათ მიერ შეურაცხ-იქმნა. „და კურთხევათათჳს ძუძუთა და საშოჲსა დედისა შენისათა კურთხევაჲ მამისა და დედისა შენისაჲ"[1*]. კურთხევასა მას ძუძუთასა იტყჳს გინათუ ორთა მათ შჯულთაგან, რომელთა მიერ იქადაგა სიტყუაჲ იგი, რაჲთა სოფელსა გამოუჩნდეს, რომელთა მათ მიერ ჩუენცა ვითარცა სძითა გჳფუფუნებს და გუზრდის და წარგუადგინებს, ვითარცა შვილთა ღმრთისათა. და გინათუ წმიდისა მარიამის ძუძუთა მათ მოგუასწავებს, რომელთაგან განიზარდა, რომელნი იყვნეს კურთხეულ, რომლისა მიმართ იგი ლაღადებით დედაკაცი იტყოდა: „ნეტარ არს მუცელი, რომელმან გიტჳრთა შენ და ძუძუნი, რომელთა გწოვეს შენ"[2*]. და რომელი-იგი შემოაბა და იტყჳს, ვითარმედ: „საშო კურთხეულ მამისა და დედისა შენისა". ზრახვასა სულ[ი]ერებრსა წინაჲსწარ უჩუენებს წინაჲსწარმეტყუელი იგი, რამეთუ შემძლებელ იყო თქუმად „და საშო კურთხეულ დედისა შენისაჲ", რაჲთა მოჴსენებითა გამოაჩინოს მარიამი, რომლისა მუცელსა შინა იზარდა სიტყუაჲ იგი. ხოლო არა ესე თქუა, არამედ იტყჳს: „საშო კურთხეულ მამისა და დედისა შენისაჲ". ორთავე ერთად შეყოფითა[1] ვითარცა ერთი გამოაჩინა, რაჲთა გულისხმა-ყონ მისთჳს სულიერადცა და ჴორციელადცა, რამეთუ იყო იგი სიტყუა მამისა და მუცლისა წმიდისაგან, ვითარცა საშოჲსაგან მამისა შობილ. ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს: „აღმოთქუნ გულმან ჩემმან სიტყუაჲ კეთილი"[3*], არს მსგავს ჴორცთაცა ქალწულისაგან შობილ, რაჲთა საშოჲსაგან დედისა შობილად გამოჩნდეს, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელმან თქუა: „ესრე იტყჳს უფალი, რომელმან განმ[მ]ზადა მე საშოჲთგან მონად თჳსა"[4*]. და იერემიაჲს პირითა იტყჳს: „ვიდრე ცნობად შენდამდე წინაჲსწარ მუცელსა შინა გიცან შენ და ვიდრე გამოსლვადმდე შენდა საშოსა წინაჲსწარ შეგიყუარე შენ"[5*]. რამეთუ სულიერადცა იყო შობილ სიტყუაჲ იგი (155r) და ჴორცითაცა ღმრთად გამოჩნდა და კაცად ნანდჳლვე მართლად წინაჲსწარმეტყუელმან მან საშო დედისა და მამისა თქუა.

უკუეთუ ესრე არა ვინ გულისხმა-ყოს, საცინელ რომელთამე უჩნდეს წინაჲსწარმეტყუელი იგი, რამეთუ საშოჲ დედაკაცისაჲ ხოლო შეჰგავს თქუმად. ხოლო აქა იტყჳს, ვითარმედ: „საშო კურთხეულ დედისა და მამისა შენისაჲ", რაჲთა გულისხმა-ჰყო სიტყჳსა მის ორკერძოვე შობილ ღმრთისაგან და ქალწულისაგან, რომლისათჳსცა შედგმულად იტყჳს: „განძლიერდა კურთხევითა უფროჲს მთათა საუკუნეთა და უსაწადელეს ბორცუთა სამარადისოთა"[6*]. უფროჲს მამათა მათ მთავართაჲსა და უფროჲს მოციქულთა და წინაჲსწარმეტყუელთასა განძლიერდა ამაღლებული ღმრთისა მიერ. ყოველნი იგი კურთხევანი თავსა ზედა დაიკრიბნა, რამეთუ „თავ ყოველთა წმიდათა ქრისტე არს"[7*].

და რამეთუ იტყჳს, ვითარმედ: „დაადგრეს თავსა ზედა იოსებისსა და ზედა თხემსა მისსა, რომელი-იგი უძღოდა ძმათა თჳსთა"[8*]. რომელ-იგი „ძმათა მისთა[2]" თქუა, არა მათთჳს თქუა, რომელნი-იგი ჴორციელად ძმანი იყვნეს, არამედ იგინი უვარ-ყვნა, არამედ მათთჳს თქუა, რომელნი-იგი სულიერად შერაცხილ იყვნეს ძმანი, რომელთათჳს თქუა უფალმან: „ძმანი ჩემნი და თანამკვდრნი"[9*]. ესევითართა მათთჳს თქუა იაკობ კურთხევითა მით მათ ზედა მიფენითა, რომელნი თჳთ ქრისტემან ძმად თჳსა შეჰრაცხნეს.

[1] შეყოფილთა (შეყოფითა Jer. 44). [2] მისთაჲ.

1* შეს. 49,25—26. 2* ლ. 11,27. 3* ფს. 44,2. 4* ეს. 49,5. 5* შდრ. იერ. 1,5. 6* შეს. 49,26. 7* შდრ. I კორ. 11,3. 8* შეს. 49,26. 9* შდრ. მთ. 12,49.

„ბენიამენ მგელი მტაცებელი; განთიად საჭმელსა ჭამდეს და სამწუხროდ ამბარსა განუყოფდეს ჭელმწიფეთა“[1*]. „მგელ მტაცებელ“, განცხადებულად პავლეს გამოაჩინებს, რომელ-იგი ნათესავისაგან ბენიამენისა იშვა. მგელ მტაცებელ, რომელ-იგი პირველ განხეთქდა და შეჭამდა კრავთა ეკლესიისათა, ვითარცა-იგი თჳთ თავადი პავლე[1] აღიარებს და იტყჳს, ვითარწიგდ: „არა ღირს ვარ, ვითარმცა მერქუა მოციქულ, რამეთუ დიდად ვსდევნიდ ეკლესიათა ღმრთისათა, ხოლო მადლითა ღმრთისაჲთა ვარ, რაჲ-იგი ვარ“[2*]. ამისთჳსცა რაჰელ უწოდა სახელი შობასა მისსა „ძე[2] სალმობა ჩემდა, ბენიამენ“[3*]. წინაჲსწარმეტყუელებით თქუა ყოფადთა მათთჳს, რამეთუ პავლე, ნათესავისაგან ბენიამენისა შობილ, აურვებდეს და აჭირვებდეს, ვითარცა (155v) თჳსსა დედასა, რომელ არს თავადი ეკლესიაჲ, მოწყუედითა ყოველთა, რომელნი სახელსა ღმრთისასა ხადოდიან. დასაბამითგან მაგინებელ და ნაყუედრებელ იყო, შემდგომად შეინანა და მიჰფინა ყოველთა მიმართ სულიერი და ზეცისა იგი საზრდელი პირველ ნათესავთა მიმართ ქრისტე მიმოდადვა, რომლისა მიმართ სარწმუნოვებით ჩუენცა მადლსა მივსცემდეთ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

## თქუმული იპოლიტესი დავითისთჳს და გოლიადისთჳს განმარტებაჲ

ზრახვანი იგი ნეტარისა მის დავითისნი ყოფილნი იგი ძუელსა შჯულსა და გალობითა წინაჲსწარმეტყუელ ყოფილ და საქმითა სრულ ადვილ არს ცნობად, რომელთა სარწმუნოვებით იცნიან წმიდანი წიგნნი.

ვის-მე არა დაჰკჳრდეს ნეტარისა ამის დავითისი, რომელმან სიყრმითგან ქრისტეს ზრახვანი იგი გულსა თჳსსა გამოიწერნა? ანუ ვის-მე არა დაჰკჳრდეს, რომელნი-იგი მის მიერ გამოჩინებულნი სიტყუანი ითქუნეს? რომელცა-იგი ღმრთისა მიერ მეფედ მართლად და წინაჲსწარმეტყუელად რჩეულად; რომელმან არა ხოლო თუ რომელსა შინა ესე ვართ და წარსულთათჳს, არამედ განმზადებულთა მათთჳსცა მოგუაუწყა. აწ რომელი-მე ამისი წინაჲსწარ ვაქო საქმეთა მათ სიმჴნენი ანუ სიტყუათა მათ წინაჲსწარმეტყუელებანი? რამეთუ ორთავე შინა ვჰპოვებთ ამას წინაჲსწარმეტყუელსა სიტყჳთა და საქმითა მსგავსებულ უფალსა თჳსსა. მწყემს ცხოვართა ვჰპოვებ ამას, დაფარულად ცხებულ მეფედ გულისხმა-ვჰყოფ და მძლავრსა მას ამის მიერ დაცემულსა ვხედავ და ღუაწლი განქარვებული უწყი და ერსა მონებისაგან განთავისუფლებულსა ვხედავ. და ამისა შემდგომად საულისგან მოძულებულ და ვითარცა მტერი და მზაკუვარი მისგან ვლტოლვილ და განძებულ, უდაბნოსა დამალულ, და რომელ-იგი პირველ მოძულებულ იყო საულისგან, მეფედ ისრაჱლსა ზედა დადგომილ.

აწ ვინ-მე არა ჰნატრიდეს მართალთა მათ მამათმთავართა, რომელთა არა სიტყჳთ ხოლო წინაჲსწარყოფადთა მათთჳს ქადაგებდეს, არამედ საქმითცა, რომელ-იგი ქრისტეს ზედა იქმნა, იგინი ვნებით აღესრულნეს? (156r) და ნანდჳლ-

[1] პავლჱ. [2] ძჱ.

[1*] შეს. 49,27. [2*] I კორ. 15,9—10; გალ. 1,13. [3*] შეს. 35,18.

ვე გულისხმის საყოფელ არს, რომელ-ესე წინა გუც. რომელთა წინაჲსწარ ნეტართა მათ წინაჲსწარმეტყუელთა, გინა თუ სიტყჳთ, ანუ თუ საქმითა სულიერითა იქმოდეს. ესე სახენი და საქმენი ჩანან განმზადებულთა მათთჳს, მისთჳს, რომელი-იგი განმზადებულ იყო შემდგომად ჟამთა აღმასრულებელ შჯულისა და წინაჲსწარმეტყუელთა. მოვიდა სოფლად სამართლისა გამოჩინებად. რომელი-იგი მოვიდა და სახარებითა მით თავი გამოგუცხადა და იტყოდა: „მე ვარ გზაჲ და სამართალი და ცხორებაჲ“[1*]. და რამეთუ იგი იყო მართალ და ჭეშმარიტ და ყოველთა მაცხოვარ, ვითარ არა გულისხმა-ვყოთ, რომელი-იგი წინაჲსწარ ნეტარისა დავითისგან იქმნა და შემდგომად მჴსნელისა[1] მის მიერ აღსრულებულ და მადლითა ნიჭად წმიდათა ეკლესიათა მიცემულ? თანა-გუაც პირველსახჱ უკუანაჲსკნელთა მათთჳს თხრობად, რაჲთა ადვილად თქუმულისა მისთჳსცა შემძლებელ იყოს ცნობად. ორნი ესე ცხებანი იქმნებოდეს ნეტარისა სამოელისგან: ერთი საულს ზედა და ერთი დავითის ზედა. ხოლო საულ თავისმოთნებით წარდგა ცხებასა მას არა თუ ვითარცა ღირსი ღმრთისა მიერ, არამედ ვითარცა კაცი ერთი გარდამავალი შჯულისაჲ, და კაცი მეფედ გამოთხოვილ განრისხებით მიაწია მათ ზედა დამრეკლად. რამეთუ ესრევე სახედ სადამე · ჰეროდე, კაცი გარდამავალი შჯულისაჲ, კაცთა ცოდვილთა ზედა მეფობდა. და დავითს ეცხო ფარულად ბეთლემს, რამეთუ განმზადებულ იყო ბეთლემს ზეცისა იგი მეუფჱ შობად და ესე არა ფარულად ცხებულ მამისაგან სოფელსა შინა განცხადნა, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს: „ამისთჳს გცხო შენ ღმერთმან, ღმერთმან შენმან საცხებელი სიხარულისაჲ უმეტჱს მოყუასთა შენთა“[2*] და საულს რქითა, ვითარცა კეცისაჲთა, ეცხო[3*], რამეთუ საწუთრო იყო მეფობაჲ მისი და ადრე-ადრე შემუსრვილ. ხოლო დავითს ძლიერებისა რქითა ეცხო[4*]. წინაჲსწარმეტყუელისა მიერ მოუწყებელ მისთჳს, რომელი-იგი პატიოსნითა რქითა ძლევასა გამოაჩინებდა ზედა სიკუდილსა. და თჳთ დავით გალობათა მათ შინა წინაჲსწარმეტყუელებით იტყჳს: (156v) „და იჴსნეს რქათაგან მარტორქისათა სიმდაბლჱ ჩემი“[5*]. ხოლო მოსე[2] წინაჲსწარმეტყუელებით შემსგავსებულად კურთხევათა მათ შინა იტყჳს: „პირმშო ზუარაკის შუენიერებაჲ მისი. რქა ვითარცა მარტორქისა რქანი მისნი, და მით ნათესავთა დასცემდეს“[6*]. ამისთჳსცა სამოელს უფალი ამცნებდა და ეტყოდა: „აღავსე რქაჲ ეგე შენი ზეთითა და წარგავლინო შენ ბეთლემს, რამეთუ ვპოვე ძეთა შორის იესესთა ჩემდა მეფედ“[7*]. წინაჲსწარ გჳჩუენებს წინაჲსწარმეტყუელისა მის მიერ ყოფადთა მათთჳს. და საულ მეფობდა ისრაჱლსა ზედა. და დავით ფარულად ცხებულ; განეშორა ურჩებისათჳს, წმიდაჲ სული საულისგან და შევიდა მისა სული იგი უკეთური უფლისა მიერ[8*].

წეს არს, რამეთუ გარდამავალსა მას ზედა შჯულისასა ჯერ-არს ანგელოზისა ფიცხლისა ჴელთა მიცემად. და გამორჩეული იგი გულისაგან ღმრთისაჲსა დავითი სიბრძნითა ზეცისაჲთა შემკულ. ამისთჳსცა წამებს წიგნი იგი და იტყჳს: „და იყო დავით გულისხმისმყოფელ ყოველსა ზედა და უფალი იყო მის თანა[9*].

---

[1] მჴსნელისაჲ. [2] მოსჱ.

[1*] ი. 14,6. [2*] ფს. 44,8. [3*] შდრ.: I მეფ. 10,1. [4*] შდრ.: I მეფ. 16, 13. [5*] ფს. 21, 21. [6*] II შჯ. 33,17. [7*] I მეფ. 16,1. [8*] I მეფ. 16,14. [9*] I მეფ. 18,14.

ესე ყრმა კაც იყო. და მწყისიდა სამწყსოსა იესეს, მამისა თვსისასა, ვითარცა ქრისტე განყრმობილ ძე[1] მამისაგან იყო, განყრმობითა წმიდათა მიმართ მწყემსად ჭეშმარიტად მამისა მიერ გამოჩნდა. ამან კეთილთა განწესებითა საფსალმუნე იგი განაგო და შვდძალისა მას ქნარისა თვთ გვჩუენებს, და დაცემითა ძალისა მას კურთხევასა ზეცად აღავლინებდა და ზრახვასა მას ცხადად ყოველთა მიმართ წინაჲსწარ მიაუწყებს, და სულსა მას უკეთურსა საულისგან განსდევნის. ამისი შეშურდა საულს და მოიძულა. და ვითარცა თვსისა მიმართ ბოროტისმყოფელისა მოკლვად უმზირდა და მთავრად ერსა მას ზედა ზაკუვით დაადგინა და მოღუაწედ ერსა მას ზედა განაჩინა, ეგულებოდა ვითარმცა ჴელთა მათ უცხოთესლთასა შეაგდო[1*].

ესე სათნო ყოფილ თუალთა წინაშე ერისა მის, რამეთუ ესე იყო, რომელი შევიდოდა და გამოვიდოდა წინაშე მათსა და ერსა მას დამონებისაგან ნათეს (157r) ავთაჲსა განარინებდა და ულმრთოთა მათ და ურწმუნოთაგან მახვლითა შურსა ეძიებდა.

ესე ვითარცა იხილეს უცხოთესლთა მათ, აღიძრნეს და ვითარცა იხილეს ძლიერებაჲ მისი, დაჰკჳრდეს და შეკრიბეს ბანაკი მათი ბრძოლად სოქოთს ჰურიასტანისასა. და განეწყვნეს საშუვალ სოქოთსა და აზეკსა კაფარნაიმს. და საულ და ყოველი ერი ისრაჱლისაჲ შეკრბეს ჴევსა მას და განემზადნეს ბრძოლად უცხოთესლთა მათ მიმართ. და უცხოთესლნი იგი დგეს მთასა მას ერთკერძო; და უბჱ ერთი იყო საშუვალ მათსა.

და წარმოდგა კაცი ერთი ნათესავისა მისგან უცხოთესლთაჲსა. სახელი ერქუა მას გოლიად გეთელ. სიმაღლჱ მისი — ოთხ წყრთა და მტკაველ: და ჩაფხუტი რვალისაჲ ზედა თავსა მისსა; და ჯაჭუსა მისსა ქაშქანი ვითარცა ჯაჭვსა დასადებელისაჲ, რომელ შთაეცუა; და სასწორი[2] ჯაჭვსა მისისაჲ სამ ათას სიკლა სპილენძისაჲ; და საწმერთულნი სპილენძისანი ბარკალთა მისთა; და ფარი სპილენძისაჲ ბეჭთა მისთა; და ბუნი ჰორლისა მისისაჲ ვითარცა ლვილი ქსლისაჲ. ექუსას სასწორ რკინის ჰორლის პირი მისი; და რომელსა აქუნდა ჯაჭუჭური მისი, ვიდოდა წინაშე მისა. დადგა და ჴმა-ყო ბანაკისა მიმართ ისრაიტელთაჲსა და თქუა: „რაჲსა მოხუალთ ბრძოლად ჩუენდა? არა მე ვარა უცხოთესლი და თქუენ ებრაელნი საულისნი? გამოირჩიეთ თქუენ კაცი, რომელი გამომიჴდეს მე და თუ იყოს და მძლოს მე, ვიყვნეთ თქუენდა მონა; და უკუეთუ მე ვსძლო და მოვკლა იგი, ხართმცა თქუენ ჩუენდა მონა და გუმონებდით ჩუენ“.

და ეტყოდა უცხოთესლი იგი: „აჰა, ესერა, მე გაყუედრებ დღეს თქუენ, აწ გამოავლინეთ კაცი და შევიმთხვნეთ ურთიერთას“. და ესმა საულს და ყოველსა ისრაჱლსა სიტყუაჲ იგი უცხოთესლისაჲ მის და შეეშინა ფრიად[2*]. და რამეთუ აღიძრნეს უცხოთესლნი იგი მას ჟამსა, იხილეს დავითი და აღა (157v) დგინეს ბრძოლაჲ მათა მიმართ,

მოგუასწავებს მას, რომელი-იგი გამოჩინებად იყო დავითისგან მჴსნელი სოფლისაჲ. დაუკჳრდა სახელი მისი ნათესავთა ურწმუნოთა და სდევნიდეს წმიდათა. და ორნი იგი მთანი გამოჩინებულნი მოგუასწავებენ ორთა მათ შჯულთა: ერთი იგი — რომელ წიგნ წერით იყო, და მეორჱ იგი — რომელ მადლით იყო. ხოლო რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ უბჱ ერთი იყო საშუვალ მათსაო,

1 ძჱ. ° სასწური.

1* I მეფ. 18, 25. 2* I მეფ. 17, 1—11.

რამეთუ ადგილი იგი, რომელ საშუვალ იყო ორთა მათ მთათა, უბჱ ითქუმის, რაჲთა მით გამოაჩინოს შეტყუვილი და გულის-თქუმასა ამის სოფლისასა ამსგავსებს უბესა მას, რომლისა მიმართ გულისთქუმითა კაცნი ურჩებითა მოწყდებიან. და რომელსა იტყჳს: „გამოჴდა კაცი ერთი ძლიერი ბანაკისა მისგან უცხოთესლთაჲსა და სახელი მისი გოლიად“, ამას მოგუასწავებს, რამეთუ ეშმაკი უცხოთესლთა მიერ იქმოდა თჳსსა ნებასა, შეჭურვილ ვითარცა ჯაჭუჭურითა, განმზადებული ბრძოლად სოფლისა მიმართ შეურაცხყოფად წმიდათა და ყუედრებითა წინადაცუეთილთა მიმართ. ამისთჳს სიქადულით იტყჳს: „არა მე ვარა უცხოთესლი ერთი და თქუენ ებრაელნი საულისნი?“ და იგი განცხადებულად შერაცხილ არს უცხოთესლად და ურწმუნოდ ღმრთისა.

ამისთჳს წერილი იგი და საზომი საშუვალ განაჩინა, რაჲთა მათ გამო, რომლითა განძლიერდებოდა, გულისჴმა ვყოთ. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ „ოთხ წყრთა და მტკაველო“, ოთხნი კიდენი ქუეყანისანი გჳჩუენნა, რომელთა მიმართ ეშმაკმან თჳსი იგი მძლავრებაჲ აჩუენა. და მტკაველსა მას, რომელსა იტყჳს, რამეთუ აღლაღნა და ღმრთისა მიმართ ჴდომად იწყო და ამისთჳს თჳთ თავადისა ღმრთისაგანცა განიგალოს, შჳლად ეშმაკისა გამოჩინებულ, რომლისაჲ-იგი სახე მოაქუნდა წინაჲსწარ გოლიადს. და რომელსა-იგი იტყჳს, ვითარმედ: „ქაშქანი ჯაჭჳსა მისისაჲ სისხოჲ, ვითარცა ჴელბორკილისაჲ“, განცხადებულად გჳჩუენებს გუელისასა მას ჴურელსა და მისთა მათ მრავალსახეობათა კბენისათა. და რამეთუ ხუთასსა სასწორსა ჯაჭჳსა მისისასა იტყჳს, (158r) რამეთუ წარსრულ ხუთ ათასნი წელნი და ხუთ ათასისა წლისა შემდგომად მოვიდა მჴსნელი იგი სულისაჲ ბრძოლად. არამედ ვითარცა კაცთა მსგავსად თჳსნი იგი ჴორცნი ბრძოლად შეადგინნა. და ვითარცა გოლიადი დავითისგან დაემჴუა, ეგრეცა ქრისტესგან მაცთური იგი იძლია, თავი გუელისაჲ მის მოჰკუეთა. „იყო გოლიადისი იგი ჩაფხუტი რვალისაჲ თავსა მისსა და საწმერთულნი სპილენძისანი ბარკალთა მისთა“. ამპარტავანებასა და საშინელებასა მისსა გჳჩუენებს პირად-პირადითა ჯაჭუჭურითა შეჭურვილ.

და უცხოჲ იგი კაცი არა თუ ვითარცა იგი დასაბამსა იქმნა, ეგრეთ სოფელსა გამოეცხადა. ამის თანა მახჳლსაცა იტყჳს, რამეთუ ამპარტავან(ებაჲ) იყო მის თანა სიტყუათა მათ სიბილწით ყუედრებათა. და რომელსა-იგი იტყჳს: „ფარი სპილენძისაჲ ბეჭთა მისთა“, სიმრგულესა ყოვლისა სოფლისასა მისა მიმართ შეკრებასა და ჴელთ-დებასა იტყჳს; ვითარცა იოვანე იტყჳს: „როროინებასა შინა არს ყოველი სოფელი“[1*]. „და ბუნი ჰოროლისა მისისაჲ ვითარცა ლვილი მექსლეთაჲ“; რომელთა-მე ქსელთასა იტყჳს, არამედ მათთჳს, რომელნი ამაოვებასა ზრახვენ და ეშმაკსა დამორჩილებულ არიან? ვითარცა ესაია იტყჳს, ვითარმედ: „ქსელი მათი არა საკმარად სამოსლად იყოს, რამეთუ ვითარცა ქსელსა დედაზარდლისასა ქსოვენ, რამეთუ საქმენი მათნი არიან საქმე[1] უშჯულოვებისა“[2*]. რამეთუ იტყჳს: „ექუსას სასწორ ჰოროლის პირი მისი“, გჳჩუენებს, რამეთუ განმზადებულ არს მოსლვად მაცთური იგი ღმრთად სახელდებითა, რომელ არს ანტექრისტე.

ესე განლაღებულ გულითა და ჯაჭუჭურსა თჳსსა მოსავ ყოფილ, დადგა შორის მათსა, ღაღადყო აღლაღებითა და თქუა: „გამოავლინეთ კაცი, რომელი

---

[1] საქმჱ.

[1*] შდრ. აპკ. 3,10. [2*] ეს. 59, 5—6.

გამომიჴდეს ჩე ბრძოლად და განვჴდეთ ორნივე“[1*]. ჰხედავთა, საყუარელნო, რამეთუ უცხო არს სიტყუაჲ იგი და სავსე შეძლებითა ეშმაკისაჲთა? რამეთუ თქუა: „გამომიჴედინო“, აჩუენა აწ, რომელ-ესე სოფელსა შინა იქმნებიან. არა თუ სხჳთ რაჲთ იქმნებიან, არამედ რომელი-იგი დასაბამითგან კაენის მიერ იქმნა და ძმაჲ თჳსი აბელ (158v) მოკლა და პირველ სოფელსა შინა კლვაჲ და შური და ანგაჰრებაჲ შემოჰფინა. და აწ მის მიერ გოლიადის პირითა დავითი იგინა, და ყოველი იგი ერი შეურაცხ-ყო.

რომელ-იგი საულ ვითარცა იხილა ჯაჭუჭური მისი და მოუგონელი იგი საშინელებაჲ და სიმაღლე ქმნულებისა მისისაჲ, და დიდი სიქადული სიტყუათა მისთაჲ ვითარცა ესმა, შეეშინა და ზარ-განჴდილ იქმნა გულითა. თანა-ედვა საულს შიშითა მით შეძრწუნებაჲ, რაჲთა ნეტარი იგი დავით იდიდოს და მის მიერ ღუაწლი იგი აღესრულოს და ჩუენდა ჩომართ მჴდომსა მას დარცხუენეს და იძლიოს.

და რამეთუ ყოველთა ზედა მძლავრ იყო ეშმაკი და ყოველთა ადვილად ჴელთ-იდებდა და ყოველთა ცხოვლივ შთანსთქმიდა, ამისთჳს გოლიადის პირითა იზახებდა და იტყოდა: „გამოავლინეთ კაცი და ვეწყვნეთ ურთიერთას“, რამეთუ არავინ იპოვა, რომლითამცა ვინმე ემსგავსა ჯაჭუჭურსა მისსა.

აწ ესე ყოველი ყოფილ ყოველთა ზედა მძლავრ, გამოჩინებულ და შიშსა სიკუდილისასა შეყენებულ. ჰრქუა ნეტარმან მან დავით საულს: „ნუ შეძრწუნდებინ გული უფლისა ჩემისა შეფისაჲ. განუჴდეს მონაჲ შენი და ემთხჳოს უცხოთესლსა მას“[2*], ამას მოგუასწავებს, რამეთუ ყრმისა მის დავითისგან იძლიოს ყოვლითავე მჴდომი იგი. და საულ კაცი მოშიში იყო, რამეთუ კაცთასა ზრახვიდა და სიტყჳსა მის ძალი არა გულისხმა-ეყო, რომლისათჳსცა იგი ეტყოდა: „ვერ განუჴდე უცხოთესლსა მას. შენ ყრმა ხარ და იგი კაცი მოღუაწე სიყრმით მისითგან“[3*]. ჰხედავა, რამეთუ განცხადებულად გჳჩუენებენ წიგნნი ჭეშმარიტებასა მას? და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „ყრმა ხარო“, აჩუენა სიტყჳსა მის ძალი დამკჳდრებულ მის თანა, რომელ იყო ყრმა, ჭაბუკ, გრემან და ქმნულ-კეთილ თუალითა, რამეთუ აქუნდა მაჩისა მიერ ჴელმწიფებაჲ საშჯელისაჲ. თხელ ჴორცნი ხილვითა, დიდ სულიერად გულისხმის ყოფითა. და საულ აყენებდა დავითს სიტყჳთა და დააყდუნებდა, რამეთუ ეტყოდა, ვითარმედ: „კაცი მოღუაწე არს სიყრმით მისითგან“. და ამით ყოფილსა ჩას გჳჩუენებს, (159r) რამეთუ დასაბამითგან ყოველნი ბრძოლითა მაცთურმან მან დაამჴუნა და თჳსითა მით გესლითა და საწერტელითა სცა კაცსა მას სამოთხესა მას შინა: ევაჲ და მის [მიერ][1] ადამი და მერმე კაენი, რამეთუ შური აღადგინა ძმისა მის მიმართ, და ამისა შემდგომად გმირნი იგი. გულისთქუმითა თჳსი იგი დაუმტკიცებელი თესლი მისთესა; და ქამის მიერ შიშულობაჲ მამისაჲ განბასრა. და მერმე ესავის მიერ იაკობი აოტა. და მერმე ნახპეტთა მათ მიერ იოსები ეგჳპტეს განიყიდა; და ფარაოჲს[2] მიერ ერსა მას ძჳრნი შეაჩუენნა, რომელთა მიმართ მეორედ უდაბნოსა მას შინაცა ბრძოლა სცა და იგინი განძღომილნი მთრვალობითა განავსნა კერპთმსახურებითა, და მათ ზედა გუელნი მკბენელნი მიავლინნა და გულისთქუმაჲ მისთესა სიძვითა ასულთა მათ მიმართ მადიანელთაჲსა, და ყოველნი განაშორნა ღმრთისაგან,

---

[1] მიერ Jer. 44. [2] ფარაუჲს.

[1*] I მეფ. 17, 8. [2*] I მეფ 17,32. [3*] I მეფ. 17,33.

და უდაბნოსა მას დასცნა, და მერმე გოლიადი შეჭურა და მოღუაწად კაცად წარმოადგინა ესევითართა სიტყუათა საულის მიერ სმენილთა.

ესმა ნეტარსა დავითს, არა შეეშინა და არცა შეძრწუნდა, არამედ ჰრქუა: „მწყსიდა მონაჲ [შენი][1]. ცხოვართა მამისა თჳსისათა და არნ, რაჟამს მოვიდის ლომი გინა თუ დათჳ და წარიტაცის სამწყსოჲსაგან, წარვეწიი და გამოუღი პირისა მისისაგან. და ლომი იგი და დათჳ მოვკლი მე მონამან შენმან. და თუ ზედა მომიჴდის, მივაქციი და შევახნი ყიასა მისსა და მუნთქუესვე მოვაშთი. აწ შერაცხილ იყავნ უცხოთესლი ესე, ვითარცა ერთი მათგანი. და არა-მე განვიდეა და დავამჴუა იგი და აღვჴოცო დღეს ყუედრებაჲ ისრაჱლსა შორის? ანუ რაჲ ვინ არს უცხოთესლი ესე წინადაუცუეთელი, რომელი-ესე აყუედრებს ბანაკსა მას ღმრთისა ცხოველისასა? და უფალმან, რომელმან მიჴსნა მე პირისაგან ლომისა და მკლავთაგან დათჳსათა, მანვე მიჴსნეს მე ჴელთაგან ამის უცხოთესლისა წინადაუცუეთელისათა“[1*]. (159v) და ჰრქუა საულ: „განუჴედ და უფალი იყავნ შენ თანა“[2*]. ჵ სანატრელი იგი ჴმაჲ საღმრთოჲთა მით სიტყჳთა, რომელი-იგი პირითა ნეტარისა მის დავითისითა ითქუა! მარქუ მე, ჵ ნეტარო დავით. ვითარ-მე ლომი და დათჳ[2] შემწე ეყოფვის მწყემსსა ცხოვართასა, ანუ ოდეს ცხოვარი ცოცხალი გამოუღი შუვათაგან მათთა? რომელნიმე წიგნნი შემძლებელ არიან წამებად შენდა ამისთჳს, თუ შენ თანა ესევითარი ყოფილ რაჲმე არს, არამედ სწინაჲსწარმეტყუელებ განმზადებულთა მათთჳს. უწყი რამეთუ სწინაჲსწარმეტყუელებ და არა სტყუვი. რამეთუ მოვიდა ჭეშმარიტი დავითი, რომელი-იგი მუცლისა შენისაგან წინაჲსწარ ქალწულისაგან იშვა, რომელმან სამწყსონი მამისა თჳსისანი დამწყსნა, და სიკუდილი, ვითარცა ლომი, მოაკუდინა, და დათჳ იგი, ვითარცა ცოდვაჲ ამის სოფლისაჲ, აჴოცა, და მგელი იგი მაცთური განჴადა და კაცი იგი, ვითარცა ცხოვარი მკუდარი, აღადგინა და ძელითა მით თავი გუელისაჲ მის შემუსრა. და ადამ ქუესკნელთაგან ჯოჯოხეთისათა, ვითარცა ცხოვარი მკუდარი, სიკუდილისაგან განარინა.

ესე არიან სიტყუანი იგი თქუმულნი წინაჲსწარ შენგან საულის მიმართ, რაჲთა ჩუენცა შევისწაოთ მართალი იგი მწყემსი. და მის მიერ ცნობილი მამაჲ ვადიდოთ.

მოსრულ აწ ნეტარი იგი დავით, გუასწავენ ჩუენ სულიერნი იგი ზრახვანი, ვითარ წყობას სცემ გოლიადს თჳნიერ ჭაჭუჭურისა.

საულ შენ ქუეყანისაჲთა შეგჭურავს, არამედ ვერ შემძლებელ ხარ მით ბრძოლად, რამეთუ უჩუეველ ხარ. ამისთჳს განაგდე მეცნიერებაჲ კაცთაჲ და მიიღე, რომელი-იგი ზეგარდამო ღმრთისა მიერ მოგემადლა. ჩაფხუტი თავსა დადგმულ, რამეთუ გაქუს გვრგვნი დაუჭნომელი განმზადებული ზეცას. ჯაჭვ იგი, ვითარცა სარწმუნოვებაჲ, შთაგიცუამს, სიყუარულითა მით ქრისტესითა ჴორცნი შემოსილ, მახვლი მოგაქუს გულისაგან, რამეთუ გაქუს სიტყუაჲ იგი ზეცით გარდამო დამკვდრებული შენ თანა. გაქუს წინაშე შენსა ფარიცა, ძალი სულისა წმიდისაჲ მოგებულ, რომლითა შემძლებელ ხარ (160r) ისართა მათ უკეთურისათა დაშრეტად. და რამეთუ ესე ყოველი შენ თანა არს, არა შეგეშინა მძლავრისა მისგან. ამათ თანა სხუასა რასმე გვჩუენებ; შთასადებელსა, ვითარცა მწყემსსა, გაქუს, რომლისა მიერ მოგუასწავებ ეკლესიად, რომლისაგან მოსწუელს, ვითარცა სძესა, მრავალთა დასატკბობელ. და ხუთთა ქვათა მრგუალ-

[1] შენი Jer. 44. [2] დათვი.

[1*] I მეფ. 17,34—37. [2*] I მეფ. 17,37.

თა ნაღუარევისაგან შთასდებ[1] მას შინა: მოგუასწავებ ხუთთა მათ შჯულთა ეკლესიასა შინა, ვითარცა ახალსა შჯულსა შინა განსუენებასა. გაქუს შენ თანა კუერთხიცა, რამეთუ ზრახვითა ამით წეუფესა მას და მღდელთმოძღუარსა ქრისტესა მოგუასწავებ. გაქუს ჴელთა შურდულიცა, რომელ არს მცნებაჲ შჯულისაჲ, ვითარმედ: „შეიყუარო უფალი ღმერთი შენი“[1*]. კეთილ არს შენი ეგე ჭურვილებაჲ, ჵ ნეტარო დავით. უდიდეს არს უფროჲს გოლიადისა, უძლიერეს არს უფროჲს რკინისა და რვალისა. რაჲმცა ესწორა ქუეყანისაჲ ესე ზეცისასა მას? ანუ რაჲ სწორებაჲ არს განქარვებადი ესე განუქარვებელისა მის მიმართ? ანუ რაჲ შემძლებელ არს მეცნიერებაჲ კაცთაჲ უფროჲს მისა, რომელი-იგი შენდა ღმრთისა მიერ მოცემულ არს? ამისთჳს ურწმუნოჲსა მის გოლიადის თუალთა უჭურველად შჩნდი, არამედ ზეცისაჲთა მით ძალითა ყოვლით კერძოვე შეჭურვილ იყავ სარწმუნოვებითა და მოშიშებითა[2] ღმრთისა მიმართ და წრფელითა გონებითა, რომელი ღმრთისა მხოლოჲსა მიერ გამოჩინებულ იყო, ხოლო კაცთა გონებაჲ ვერ შემძლებელ არს ხილვად.

ესე ვითარცა იხილა უცხოთესლმან მან, თქუა: „ძაღლი ნუ ვარა მე, რამეთუ ზედა მომიხუალ[3] კუერთხითა და ქვითა? გამომიჴედ და მივსცნე ჴორცნი შენნი საჭმლად მფრინველთა ცისათა“. და შეაჩუენებდა უცხოთესლი იგი დავითსა ღმერთითა მისითა[2*].

ჰხედავა, რამეთუ განცხადებულითა გულითა აღიარა გოლიადმან მან, რომელმან თავისა თჳსისათჳს თქუა ძაღლ და ბილწ, რომლისა მისგან დავითს არა შეეშინა თქუმულისა მისგან სიტყჳსა და არცა ჯაჭუ-ჭურისა მის ბრკინვალისაგან (160v) და არცაღა საშინელისა მის სიმაღლისაგან, არამედ ჰრქუა მას: „შენ ზედა-მომიხუალ[3] მახჳლითა და ჰოროლითა, და მე მოგივალ სახელითა უფლისა ყოვლისა მპყრობელისაჲთა ბანაკისა ამისგან ისრაიტელთაჲსა, რომელთა აყუედრებ დღეს. და შემოგაყენოს ღმერთმან ჴელთა ჩემთა და მივსცნე ჴორცნი შენნი და ჴორცნი ერისა შენისანი საჭმლად მფრინველთა ცისათა და მჴეცთა ქუეყანისათა. და უწყოდიან ყოველთა, ვითარმედ არს ღმერთი ისრაჱლსა შორის“[3*].

ესე ვითარცა ესმა მძლავრსა მას გოლიადს, განრისხნა გულისწყრომითა, ვითარცა მჴეცი, ქუხდა თჳსისა მის ძალისა მოსავ-ყოფილ. და დავით ვითარცა ყრმაჲ შეურაცხ-ყო და ღმერთსა მისსა აყუედრებდა. და თჳსისა თავისა სიკუდილსა არა ჰგონებდა და არცა საშჯელსა ღმრთისასა. მუნქუესვე აღივსო გულისწყრომითა და მიეტევა დავითის ზედა თჳსსა მას ჯაჭუჭურსა მოსავ-ყოფითა; სწრაფითა რთხმითა აღამაღლებდა ჴორცთა, შესძრვიდა ჯაჭუ-ჭურსა თჳსსა და თავსა ყრიდა, უთქუმიდა გულსა შინა, იმუღრობდა ვითარცა ზუარაკი, მუოდა ვითარცა ლომი. და აღიპყრა ვიდრე სიმაღლედ თჳსადმდე გუთუროფარი თჳსი და აჩუენებდა მარ[illegible]ენესა ჴელსა ბრკიალებითა ჰოროლსა მას. და დგა, არა ვითარცა კაცისა [illegible]თ ბრძოლასა ჰყოფდა, არამედ ვითარცა რკინისა ზღუდეთა განხეთქად ეგუ[illegible]ოდა., განძჳნდა, ურთიერთას შეჭკერა თჳსი იგი ჯაჭუჭური, დადგა საშუვალ ბანაკსა მას და განიხადდა ნეტარსა მას დავითს. და იყო ხილვაჲ ახალი. ყოველივე ნათესავი უცხოთესლთაჲ დგა მთასა მას ერთ კერძო, ჰხედვიდეს გოლიადსა განლაღებულსა და რაჲ შემთხუევად იყო მისა,

---

[1] შთასდებს. [2] მონიჴებითა. (მოშიშებითა Jer. 44). [3] მომივალ.

[1*] მთ. 22,37. [2*] I მეფ. 17, 43—44. [3*] I მეფ. 17,45—46.

არა უწყოდეს. ეგრეცა საულ და ყოველი ერი მისი დგეს მთასა მას ერთ კერძო, ჰხედვიდეს იგინიცა დავითსა და არა მცირჱ შიში იყო მათ ზედა; რამეთუ ჭაბუკსა[1] კაცსა ჰხედვიდეს უჭურველსა, კაცისა მიმართ სრულისა შეუმთხუეველსა[2]. (161r) ყოველი კაცი იმიერ-აწიერ ღუაწლსა მას ჰხედვიდეს, ხოლო მათ არა უწყოდეს, რაჲ-იგი შემთხუევად იყო მისა. და დავით გულსა თჳსსა ღმრთისა მიმართ ილოცვიდა, ხოლო გოლიად ჯაჭუ-ჭურითა მით იქადოდა. უწყოდა დავით, რამეთუ „არა მახჳლითა და ჰორლითა იჴსნნეს უფალმან მონანი თჳსნი“[1*], მიეახლა, აღმოიღო ქვაჲ ერთი და შთადვა შურდულსა, შესტყორცა და სცა შუბლსა მისსა და შთასტეხა ჩაფხუტი და შთავარდა ტჳნსა მისსა, დაემჴუა პირსა თჳსსა ზედა ქუეყანასა.

საკჳრველ არიან, საყუარელნო, ყოფილნი იგი ზრახვანი. შეჰგვანდა გოლიადისა მის წყლულებითა მით დაცემად, მუილითა მით ქვისაგან ზეუკუნ დაცემად. არამედ რამეთუ სულიერად იყო ყოფადი იგი და არა კაცობრივ, რაჲთა ძალი ღმრთისაჲ ამას შინაცა გამოჩნდეს, დაწყლულული იგი გოლიად დაემჴუა პირსა თჳსსა ზედა, რაჲთა თაყუანის-სცეს მძლესა მას სიტყუასა ღმრთისასა, რომელი იყო დავითის თანა, რომლისა ძლევად ვერვის ჴელეწიფების. დადგა მას ზედა ნეტარი დავით, აღმოჰჴადა მახჳლი მისივე და მოჰკუეთა თავი. და გამოაჩინა მისი იგი ძლევაჲ ვითარცა ქრისტემან, ვითარ-იგი დატკებნა თავი გუელისაჲ მის და გამოაჩინა თჳსი იგი ძალი მის ზედა. და მას ჟამსა, ვითარცა იხილეს უცხოთესლთა მათ ძლიერი იგი მათი დამჴობილი, განიბნინეს იმიერ-ამიერ. ხოლო ძენი იგი ისრაჱლისანი, მძლენი დავითის მიერ, დასტკებნიდეს ბანაკსა მათსა, ვითარცა თქუმულ იყო ღმრთისა მიერ: „აჰა ეგერა, მიგეც ფლობაჲ დატკებნად გუელთა და ღრიაკალთა და ეშმაკისა და ყოველთა ძლიერებათა მისთა“[2*]. და დავით ვითარცა მოჰკუეთა თავი იგი გოლიადისი, მოაქუნდა[3] და დადგა შორის ერსა მას და იტყოდა: „მოკერბით ყოველნი-ეგე მონანი ღმრთისანი და იხილეთ ახალი ზრახვაჲ — კაცი თჳსითა მახჳლითა დაკლულ, ვითარცა ეშმაკი თჳსითა მით უკეთურებითა დამჴობილ“. და აღიხილნა თუალნი თჳსნი მაღლად და თქუა: „ესე იყოა კაცი იგი, რომელი ზრახვიდა თქუენ ზედა ძჳრსა? ხოლო აწ დაცემული (161v) ძეს მომკუდარი. ესე პირი იტყოდა სიტყუათა დიდთა ღმრთისათჳს? ხოლო აწ მოკლებულ ჴმისაგან. ესე ენაჲ იყო, რომელი გაყუედრებდა თქუენ? ხოლო აწ შეკრულ და დადუმებულ. ესე თუალნი იყვნესა, რომელთა ეგულებოდა თქუენ ზედა ბოროტი? ხოლო აწ მომკუდარსა დაეყვნეს“.

მას ჟამსა, ვითარცა იხილა დავითი იონათან, ძემან საულისამან, რამეთუ მოაქუნდა ჴელითა თჳსითა თავი უცხოთესლისაჲ მის, შეიყუარა იგი გულსა თჳსსა, და განიძარცუა იონათან სამკაული თჳსი და შეასხა დავითს, და სარტყელი და ჯაჭუჭური თჳსი და მახჳლი და მშჳლდ-კაბარჭი თჳსი. სარწმუნო არს, რაჲ-იგი იქმნა. თანა-ედვა ერსა მას, რომელთა-იგი შჯული იცოდეს, მისთჳს, რომელი დავითისგან მეუფჱ ქრისტე, რომელმან მათთჳს ღუაწლსა სძლო, განძარცუვად მათგან ყოველი დიდებაჲ მათი და მიცემად მისა, რომლის მიერ ეშმაკი განკფდა, სიკუდილი დაეყენა და ისრაჱლი განთავისუფლდა. და

[1] ბ ამ სიტყვაში გასწორებულია. [2] -ლისა. [3] მოაკუნდა.
[1*] I მეფ. 17,47. [2*] ლ. 10. 19.

ეკლესიაჲ გალობითა აღორძნდების და გალობასა დიდებითურთ ღმრთისა შესწირავსო, რამეთუ იტყჳს წერილი იგი: „მიეგებვოდა მძნობარი იგი დავითსა და იტყოდეს: დასცნა საულ ათასეულნი და დავით—ბევრეულნი“[1*]. ვინ იყვნეს, რომელნი-იგი მიეგებვოდეს, არა თუ ეკლესიანია, რომელნი სარწმუნოვებით წარმომართებულ არიან და უფალსა მას და მეუფესა აღიარებენ და მისა მიმართ ბევრეულსა შესწირვენ? ანუ ვინ იყვნეს ბევრეულნი იგი, არამედ ნათესავნი კაცთანი, რომელნი არიან ამას სოფელსა მორწმუნენი? ანგელოზთა ბევრეულნი ცათა შინა ადიდებენ, რომელ-იგი ცათა შინა იშვა მეუფჱ, და კაცთაგან ბევრეულნი აქებენ ყრმასა მას, რომელი-იგი დავითისგან იშვა. და სულნი ყოველთა წმიდათა მოწამეთანი მოელიან, რომელი-იგი ზეცით გამოჩნდეს, რომელმან აღადგინნეს იგინი. ხოლო საულს ამისთჳს გული უწყრებოდა, რამეთუ ათასეულსა მას ხოლო მისცემდეს. და იგი, ვითარცა ესმა, აღიძრა. ხოლო მერმე სხუაჲ გოლიადი[1] გამოჩინებულ. მარქუ მე, ჵ საულ, რაჲ ბოროტი ქმნა შენდა მიმართ ძემან იესესმან, რომელმან შენი იგი მტერი და ძჳრის-მზრახვალი მოკლა? (162r) რაჲსა გშურს მართლისაჲ მის, უკუეთუ ღმრთისაგან იგი იდიდა, რაჲ-იგი მის მიერ იქმნებოდა და აწ განჴორციელებული ცათა შინა მამისა თანა იდიდების? მეუფჱ[2] ხარ ექუსას ათასთა ხოლო ზედა, ხოლო ქრისტე[3] — ყოველთა დაბადებულთა ზედა. მეუფჱ[2] ხარ ქუეყანისა კაცთა ზედა, ხოლო ქრისტე—ზეცისათა და ქუეყანისათა და ქუესკნელისათა[4]. მეუფჱ ხარ, ვითარცა კაცი საწუთროჲსა ჟამთაჲ, ხოლო ქრისტე — საუკუნე მეუფჱ და სრული ჰგიეს, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე. ამენ.

## ᲜᲔᲢᲐᲠᲘᲡᲐ ᲘᲞᲝᲚᲘᲢᲔᲡ ᲗᲥᲣᲛᲣᲚᲘ ᲗᲐᲠᲒᲛᲐᲜᲔᲑᲐᲲ ᲥᲔᲑᲐᲲ ᲥᲔᲑᲐᲗᲐᲲ

სიბრძნჱ აქუნდა სოლომონს, არა თუ თჳთ სიბრძნე იყო; მადლი პოვა ღმრთისა მიერ, ხოლო არა თუ თჳთ თავადი იგი მადლი იყო; შვილი იყო დავითისი, ხოლო არა თუ თჳთ თავადი ქრისტე იყო. მ[ო]ე[მად]ლა ღმრთისა მიერ სამთა წიგნთა გამოთქუმად სოფელსა შინა, რომელთა სამთა წიგნთა ძალსა რასმე გამოაჩინებს სულისა წმიდისა წინამძღურებითა, რამეთუ მოძღურებითა მადლისაჲთა მოპოვნილ სიტყუაჲ იგი და სიბრძნისა მის თანა დამკჳდრებითა არა უნაწილო ღმრთისაგან იქმნებოდა.

სამსა რასმე განყოფასა განუჩინებს, რამეთუ სამნი ესე წიგნნი ნებითა სულისა წმიდისაჲთა და ნეტარისა მის პირისა სულისა წმიდისაგან გამოითქუნეს. რამეთუ სული წმიდაჲ არს, რომელი გამოიტყოდა სამებასა, რაჲთა მადლი მამისაჲ და ძისაჲ და სულისა წმიდისაჲ განითქუას.

რამეთუ წინაჲსწარ სიბრძნით გამოიტყჳს იგავთა, რომელთა მიერ დასაკჳრვებელი და გამოუჩინებელი მადლი მამისაჲ განითქუმის, და შესაკრებელი წიგნთაგან, რომელ დაბნელებულნი სიტყჳთა[5] მის მიერ მეცნიერებისაჲთა

---

[1] გულიადი. [2] მეუფჱ. [3] ქ~ჱ. [4] ქუესკნელთასა. [5] სიტყუათა.

[1*] I მეფ. 18, 6—7.

გჩუენნა, რამეთუ ძჱ იყო. მესამედ ერთობით სულისა წმიდისასა რასმე განაგებს, რომლისა შესხმასა მას სული წმიდაჲ ასწავებდა მრავალთა. აწ სამნი ესე ერთობის წიგნ იქმნნეს, ხოლო მესამჱ იგი იყო აღბეჭდვითა სულისა წმიდისაჲთა, რამეთუ პირველ მამაჲ დასაკჳრვებელ და სიმდიდრჱ სიბრძნისაგან გამოთქუმულ (162v) ქუეყანაჲ შესაკრებელ ბნელისაჲ ძისა მიერ უწყებითა და ბნელ გულისხმის-ყოფითა სოფელსა გამოთქუმულ. მესამჱ შესხმაჲ. განსამხიარულებელად სულისა წმიდისა და განსაცხრომელად ნუგეშინის-ცემისა, და ცნობაჲ ღმრთისაჲ გამოჩინებულ ყოფილ მრავალთა. აწ მის მადლისა ღირს-ყოფილ ჴელითა სულისა წმიდისაჲთა იტყჳს: „ესე არს, რომელმან დაჰბადა ესე ყოველი“[1*]. არა თუ თჳთ თავადი ესე იყო, არამედ იყო მსმენელ და სწავლულ მის მიერ ესე ყოველი მის თანა, რამეთუ სიტყუაჲ იგი მის მიერ ღაღადებდა, რამეთუ თჳთ სიბრძნე იყო და აჩუენებდა ჩუენდა მომართ ამას, რომელი უნდა მამასა მინიჭებად წინაჲსწარმეტყუელთა სიტყჳსა მის მიერ მყოფელთა; რომლისა სიბრძნისაგან არა უნაწილო იყო, არამედ [არა] თჳთ სიბრძნე იყო და სიბრძნჱ ამის თანა წურთილ იყო. რომელი-იგი იტყოდა, ვითარმედ: „წინაჲსწარ ყოველთა მთათა ვიშევ მე“[2*]. აწ შობილ სიბრძნჱ იგი მამისა მიერ წინაჲსწარ ყოველთა მთათა, რომლისა სიბრძნისა მიერ განგებულ შუენიერებაჲ იგი ამის სოფლისაჲ.

რამეთუ ესრჱთ სიბრძნე პირად-პირადითა მით მადლითა მამისაჲთა გჩუენებდა შემკობილებასა ბრძანებითა მამისაჲთა. ამასვე სოფელსა სიბრძნისა მის[1] თანა-დამკჳდრებითა სოლომონის მიმართ იტყჳს: „მე სიბრძნე დავემკჳდრე შენ თანა, ზრახვაჲ და მეცნიერებაჲ“[3*]. აწ მეცნიერებაჲ მიმაღლებულ მორწმუნეთა ნებასა გჳთხრობს მამისა ზრახვითა.

აწ ესე სიბრძნჱ არა თუ სხუაჲ იყო, არამედ ქრისტე და ქრისტე არს ძჱ. და რამეთუ ესრეთ არს ესე, წამებს პავლე[2] მოციქული და იტყჳს: „ქრისტესა თუ ვქადაგებთ, ძლიერებასა ღმრთისასა და ღმრთისა სიბრძნესა“[4*]. აწ ესე სიბრძნე[3] ითქუმის პირისაგან ნეტარისა სოლომონისა, კეთილსა მადლსა სულისა ნიჭსა გამოთქუმითა შესხმასა ახალსა.

რამეთუ შეასხმიდა შესხმასა ახალსა, მოსწავებითა ზრახვასა გამოცხადებისასა, ვინაჲ გულისხმის-საყოფელ არს, რომელ მერმე ყოფად (163r) იყო თქუმად, რომელთა სიტყუათა წინაჲსწარ დასწერს მწერალი იგი გამოთქუმითა სახიობათა და შესხმათა. რამეთუ ითქუმის მისთჳს, ვითარმედ წართქუმულ მის მიერ სამ ათასთა იგავთა და ხუთ ათასთა შესხმათა და ნაძუთაგან ლიბანისათა ვიდრე მცენარეთამდე[4], რომელ ერდოთა ზედაცა და მფრინველთათჳს და მჴეცთათჳს და ქუეწარმძრომელთათჳს, რომელი იძრვის ქუეყანასა ზედა[5*].

და სადა არს ესე ყოველი დიდ-დიდი მეცნიერებაჲ? ანუ სადა არს ზრახვაჲ მრავლით ჟამითგან თქუმული? დაეფარა. ანუ ვინ-მე არს, რომელმანმცა გამოთქუა ესე? სადა არიან წიგნნი იგი? რამეთუ არიან იგავნი ესე ხოლო მცირედ ოდენ, რომელ ითქუნეს სიბრძნით; არს სხუაჲცა წიგნი ეკლესიასტჱ, განწესებულ შჳდას და რვა მუჴლ, და ქებაჲ ქებათაჲ, რომელ არა უმეტჱს არს უფროჲს სამისა შესხმისა. აწ რეცა თუ ყოველნივე იგი წიგნნი წარწყმედულ.

---

[1] სიბრძნისა მის (ჟ. გარითის შესწორება). [2] პავლჱ. [3] სიბრძნჱ. [4] მცენარჱთამდჱ.

[1*] შდრ. სიბრძ. სოლომ. 9,1. [2*] იგავ. 8,25. [3*] იგავ. 8,12. [4*] შდრ. I კორ. 1, 23—24. [5*] შდრ. III მეფ. 4,30.

ხოლო თუ ვისმე ტყუვილ უჩნდეს წერილი იგი, ნუ იყოფინ! არამედ მრავალი
დაკლებულ იყო წერილთაჲ ამათ, რომლისათვს მკუეთრი იგი მონიჭებად მაღ-
ლი ყოფად რომელთათვსმე სახეთა. და წინაჲსწარ დაწერა შესხმაჲ. ამათ მიაუ-
წყებს მრავალთა წინაჲსწარგანწესებულთა ამათ შესხმათა, რამეთუ იტყჳს მეუ-
ფებათა შინა, ვითარმედ ხუთ ათასნი იგავნი წართქუნა. ხოლო აქა დაარჩოდებს,
ვითარმედ შესხმასა შესხმათასა [...] ხოლო რომელსა იტყჳს, ვითარმედ შესხმაჲ
შესხმათაჲ მოგუასწავებს, რამეთუ აქუნდა მის თანა შეკრებულად ხუთ ათასნი.
ერთსა მას შინა მკუეთრ გამოაჩინნა. აწ მკუეთრ გამოჩინებასა მას შეუდგს ძა-
ლიცა და რომელთაჲ იყო ძუელისა მისგან, ყოვლისა მიმართ საჭმრისა სულისა
მიერ გამოირჩია. და რომელნი ერთვე მოხარკე არიან ეკლესიაჲსა სტუანვითა,
ესე მერმე გულისხმის-საყოფელ იქმნა. ხოლო რაჲთამცა უწყოდით კრძალ-
ვაჲ (163v) სიტყჳსა ამისთჳს, ყოვლითა შეძლებითა და ცოცხლად გამოთქუმულ
იხილეთ წერილთა მათგან, და რომელნი არა მოჴსენებულ იგავთა მათ შინა.
რამეთუ იტყჳს ესრე შორის წიგნთა წერილი იგი: „ესე იგავნი სოლომონისნი
გამოუცდელნი, რომელ-იგი გამოირჩიეს საყუარელთა მათ ეზეკია მეფისა-
თა“[1*]. და გამორჩევაჲ იგი ესე არს შემდგომად აღსრულებისა მის სოლომონი-
სა. აწ ვინაჲ არიან იგავნი ესე სოლომონისნი გამოუძიებელ, რომელი გამოი-
ძიეს საყუარელთა მათ ეზეკია მეფისათა? ვინაჲ წიგნთა მათ, რომელთა შინა
იტყჳს სამ ათასთა იგავთა? ესე არს რომელ მათგან უწყებულ არს თხრობათა
მათგან საყუარელთა მათ ეზეკიაჲსთა, რომელნი-იგი ბრძენ იყვნეს გამო-რაჲმე-
იძიეს მერმე და შესძინეს ძუელთა მათ გამორჩეულთა აღსაშენებელად ეკლესი-
აჲსა. ხოლო ამისიცა მიზეზი ჩას გამოჩინებისათჳს, რამეთუ იყო რომელიმე
გარეწარ[1], და იყო რომელიმე საჭიროდ გამოჩინებულ, რაჲთა ამათ გამო შე-
ნება იყოს, რომელი შემძლებელ იყოს სმენად.

აწ მათ ყოფილთათჳს დაცემული ძეს საშუვალ ერთლა, ხოლო სხუა რაჲმე
ძუელი თხრობაჲ სულიერადი, რამეთუ დაძუელებულთა მათ თხრობაჲ თანა-აც
მათ, რომელნი სარწმუნოვებით თხრობად შემძლებელ არიან. აწ შეასხამს სუ-
ლი იგი, რომელ ეკლესიათა შინა განწესებულ არს, რამეთუ პირად-პირადად
გჳჩუენებს სახეთა განყოფასა, რომელთაჲ თანა-გუაც მითხრობად მათ, რო-
ჱელნი სარწმუნოვებით შემძლებელ არიან სმენად. აწ ამისი მოვედით და ვი-
ხილოთ, წინა-დადებული ესე რასა იტყჳს: „ამბოვრს-მიყავ მე ამბორებითა
პირისა თჳსისაჲთა, რამეთუ შუენიერ არიან ძუძუნი შენნი უფროჲს ღჳნისა. და
სულნელებაჲ საცხებელისა შენისაჲ უმეტჱს ყოველთა საკუმეველთასა. და ვი-
თარცა სულნელებაჲ საცხებელისაჲ განფენილ არს სახელი შენი“[2*].

რაჲ-მე არს ნებაჲ სულისაჲ, რომლისა მიმართ არს ძალი ესე, ანუ (164r)
რაჲ-მე სასწაულ ზრახვისა[2] მის იყოს? თანა-გუაც მიუწყებად მათა, რომელნი-
იგი ისმენდენ, რამეთუ სახჱ ესე ერისაჲ მის არს, რომელი-ესე ევედრების ზე-
ცისასა მას სიტყუასა, რაჲთა ამბოვრს-უყოს, რამეთუ პირი პირსა შეხებად ჰნე-
ბავს, რამეთუ ძალი სულისაჲ თჳსა მომართ შეყოფად ჰნებავს. და იტყჳს: „ამ-
ბოვრს-მიყავ მე ამბორებითა პირისა თჳსისაჲთა“, რომელ არს ესე თავადი:
მცნებათა მათ მიერ, რომელთა ამცნებს შემოყოფილ ჩენდა ესე, რამეთუ პირი-
სა მაგისგან სიყუარული არს, ღირს-მყავ.

---

[1] + იყო. [2] ზრახვისაჲ.

[1*] იგავ. 25,1. [2*] ქება I, 1—2.

რამეთუ იტყჳს: „უმჯობჱს არიან ჩემდა ძუძუნი შენნი უფროჲს ღჳნისა“. რამეთუ, ვითარცა სახედ განამხიარულის ღჳნომან გული, ესრე სახედ განამხიარულებენ მცნებანი ქრისტესნი, რამეთუ ვითარცა ჩჩჳლნი, რომელნი გამოსწოვენ ძუძუთაგან გამოწოვად სძისა, ეგრეცა სახედ ყოველნი გამოსწოვდენ შჯულისა და სახარებისაგან მცნებათა, საჭმელსა სამარადისოსა მოიპოვებენ, რამეთუ ძუძუ ქრისტესა არა თუ სხუაჲ რაჲ არს, არამედ ორნი იგი შჯულნი, და სძჱ ესე არა თუ სხუაჲ რაჲ არს, არამედ მცნებანი იგი შჯულისანი. აწ მოწუელე[1] ძუძუთა მათგან სძჱ, რაჲთა აღშენებულ და სრულ მოწამჱ იყო, რამეთუ იტყჳს, ვითარმედ: „საწადელ არიან ძუძუნი შენნი უფროჲს ღჳნისა. და სულნელებაჲ საცხებელისა შენისაჲ უფროჲს შეზავებულთა საკუმეველთასაო“;

ხოლო აწ საცხებელი იგი სულნელი ქრისტესი რაჲ-მე რაჲ არს, [არა თუ სიტყუაჲ,] რამეთუ სიტყუაჲ იგი უმეტჱს საკუმეველთასა მართლად შერაცხილ? რამეთუ ვითარცა სახედ შეზავებულნი იგი საკუმეველთანი განსცემენ სულნელებასა, ესრესახედცა[2] სიტყუაჲ გამოსრულ მამისაგან განამხიარულებს მსმენელთა. „სულნელება საცხებლის განფენილ სახელი შენი“. ჵ ახალი განყოფაჲ და საკჳრველთა ზრახვათა სულისა წმიდისა მიერ ქადაგებულთა! რამეთუ არა-მე კმა-იყო თქუმად „საცხებელ სულნელების სახელი შენი“, არამედ „საცხებელ სულნელების განფენილ სახელი შენიო“?.

რამეთუ ვითარცა სახედ ჭურჭერსა, რომელსა ნელსაცხებელი დგან, დაკრძალულ (164v) და დაბეჭდულ ვიდრე არნ, არა გამოუტევის სულნელებაჲ, ხოლო აქუნ, არს ძლიერებაჲ იგი, ხოლო რაჟამს აღჰჴსნიან[2], გამოსცის სულნელებაჲ თჳსი და აღავსნის მახლობელნი თჳსნი და შორიელნი, ესრე სახედცა[3] სიტყუაჲ იგი გულსა მამისასა იყო. და ვიდრე არღა გამოსრულ იყო, არავის რას განამხიარულებდა. ხოლო რაჟამს გამოუტევა მამამან სული იგი სულნელებისაჲ, მიჰფინა სიტყუამან მან განმხიარულებაჲ ყოველთა. ჵ სიკეთჱ სულნელებისაჲ ამის, რომელ მოჰფინა, რაჲთა სოფელი განავსოს! ამისთჳს იტყჳს, ვითარმედ: „საცხებელ სულნელების განფენილ სახელი შენიო“. რამეთუ განეღო ჭურსა მას სიხარულისასა, რომელ არს პირი იგი მამული; წარმოღებითა პატიოსანი იგი სიტყუაჲ მისგან, ამას სულნელებასა ზეცით გარდამოუტევებს. ესე გარდამოსრულ აღავსებდა ყოველთა; ამის მიერ ყოველი შესხმაჲ წინაჲსწარმეტყუელთაჲ აღივსებოდა და ყოველთა მართალთა მიაქუნდა და იტაცებდეს მტაცებელნი, კეთილი სულთა თჳსთა თანა დაკრებულ, რაჲთა აღივსნენ სულნელებითა ერთობით ყოველნივე. აწ ისწავე, ჵ კაცო, წინადადებული ესე და განწესებულნი ესე, რამეთუ[4] სულნელება საცხებლისა მამისა მიერ ქრისტე ჩუენდა. რამეთუ, რაჟამს წარმართობასა შინა იქცეოდეს და არავინ შენ ზედა მოავლინებდა გმობასა. ხოლო აწ სიტყუაჲ სიწმიდისაჲ წინაშე წარმოღებულ და ქრისტეს მიერ სწავლულ ყოფილ, რაჲთა იქმნე მოწაფე[5] მუნთქუეს, ადრე-ადრე[6] შეწირულ იქმნეს საცხებელი იგი შენი განფენილ, შრომათა მიმართ გამოჩინებულ. ყოველივე მუნქუეს აღძრულ შენ ზედა, რამეთუ სული იყო, რომელი-იგი სიმძიმე ჩნდა, და რომელთამე დაუმძიმდის და რომელნიმე განამხიარულნის, რამეთუ სიძლიერჱ ნელსაცხებლისაჲ მის დასამძიმებელ

[1] მოწუელჱ. [2] აღჰჴსნის (-იან Jer. 44). [3] ესრჱ-. [4] რ~ლ. [5] მოწაფჱ. [6] ადრჱ-ადრჱ.

არნ, და რომელნიმე განამხიარულნის, რამეთუ დაამორჩილნის მორწმუნენი[1] ღმრთისანი და შეატყუნის ურჩნი.

„სულ სულნელების განფენილ სახელი შენი“, იხილეთ სულნელებაჲ საცხებლისაჲ (165r) მის განფენილ. [შთაისხა მუცელსა მას, და დაჰბადა ახალი კაცი შობილ; დაესხა წყალთა ზედა, და წყალნი განწმიდნა; მიეფინა წარმართთა შორის, და წარმართნი შეკრიბნა; მიეფინა ისრაჱლსა ზედა, ხოლო არა თუ რომელნი ურწმუნო იყვნეს, მიიღეს სულნელებაჲ იგი; აწ მიეფინა ზრახვაჲ იგი ისრაჱლსა შორის, და შეკრბეს წარმართნი, რომელთა ჰრწმენა იგი. ამისთჳს შესაკრძალველ სიტყუაჲ ესე; არა თუ ესრე იტყჳს, ვითარმედ: „საცხებელი დათხეულიო“, არამედ საცხებელი გარდაფენილ]*. პირად პირადად მრავალთა ზედა მიფენითა მით, რამეთუ დათხეულ შეურაცხ არს, ხოლო მიფენილი არა მოაკლდის ჭურჭერსაცა მას და აღავსებნ მახლობელთა მათ. ესევითარსა ბუნებასა შინა არს საცხებელი ესე. ჵ საყუარულნო, წყარო სახარების არს და მარადის გამოეცემის და თჳთ თავადსა არა მოაკლდების. მოიღე ჭურჭერი, ჵ კაცო, და მოვედ, შემოეახლე[2], რაჲთა შემძლებელ იყო საცხებელითა მით აღვსებად. მიიღე საცხებელი ესე პატიოსანი. არა თუ საწსის დრაჰკნის განჰყიდო, არამედ უსასყიდლოდ იცხებდი. ნუ იქმნები იუდაჲსებრ, რაჲთა არა დასწუხნე, არამედ დაისხ თავსა ზედა სარწმუნოებითა ქრისტე, რაჲთა თანა-მკჳდრ იყო. ამან საცხებელმან განამხიარულნა მართალნი. ესე შეყუარებულ ნოვესა, განმართლდა და კიდობნითა მით განერა[1*]. ესე შეურაცხ-ყოფილ ქამის მიერ და სარცხჳნელი მამისა თჳსისაჲ გამოაცხადა[2*]. ამის წილ განმხიარულებულ ნეტარი იგი ებერ არა შეუდგა მათ თანა, რომელთა-იგი გოდლისა საქმჱ ზრახეს[3*].

ესე შეურაცხ-ყოფილ ნებროთისაგან და საზრდელსა დაუმზადებდა მჴდომთა ღმრთისათა. ამისა წადიერ-ყოფილ ნეტარი იგი აბრაჰამ იწრაფა ქუეყანისა მისგან ქალდეველთაჲსა მოსლვად სამკჳდრებელსა მას[4*].

ამისა წადიერ-ყოფილ ნეტარი იგი ისაკი, შეწირვაჲ თავისა თჳსისაჲ უნდა სოფლისათჳს[5*]. ამისთჳს განკრძალულ ნეტარი იგი იაკობ ბრჭალსა შებმა-ეყო ესავისსა[6*]. ესე შეურაცხ-ყოფილ ესავ [მ]ისგან პირმშოებასა მას განეშორა, რამეთუ განიფრდო იგი ჭამადისა მისთჳს[7*]. ამისი მიტაცებაჲ გულს-იდგინა ნეტარწან თამარ და თავი თჳსი ვითარცა როსპიკმან გამოაჩინა იუდაჲს მიმართ[8*].

ესე იხილა და დაუკჳრდა ყრმისა ამქუმელსა მას, რამეთუ ყრმასა მას ზედა მეწამულისფერი ნიში ედვა. და „ვითარ-მე ღონე-ეცა შენდა ზღუდესა მას?“[9*] ესე შეიყუარა (165v) ნეტარმან იოსებ, მოთმინე იქმნა მისყიდასა მას ეგჳპტედ. ამის გამო არა უნდა მიხუეჭად და არა თავს-იდვა დედოფლისაჲ მის, რაჲთამცა განრყუნილ იქმნა განრყუნით. ამის საცხებლისათჳს მოთმინებაჲ ისწავა იოსებმან, მთავრად გამოჩნდა მეგჳპტელთა ზედა, ამისთჳს მოშურნე იქმნა ნეტარი იგი მოსე[3], თჳთ შურისწეძიებელ და ჴელმწიფე იქმნა ისრაჱლსა ზედა[10*]. ამისა წადიერ-ყოფილ ნეტარი იგი აჰრონ მღდელად ეცხო. ამას შურისა ეძიებდა ნეტარი იგი ფინეეზ და ლახურითა როსპიკსა მას და ზამბრის დაჰგუ-

---

1 მურწმუნენი. 2 შემოეახლჱ. 3 მოსჱ.

1* შდრ. შეს. 6,9. 2* შეს. 9,22. 3* შეს. 11,3. 4* შეს. 12, 4—5. 5* შდრ. შეს. 22. 6* შეს. 25. 26. 7* შეს. 25, 29—34. 8* შეს. 38, 13—30. 9* შეს. 38, 13—30. 10* შდრ. გამ. 18,13.

* აქ ტექსტი გამორჩენილია. აღდგენილია Jer. 44-ის მიხ. იხ. 196r.

მერიდა[1*]. ამისა წადიერ-ყოფილ მოლოდებითა ნეტარი იგი ისუ, ძჱ ნავესი, მხახურად მოსესა დადგა. აწ იხილეთ, ჵ კაცნო, შესხმაჲ იგი ყოველთა მართალთაჲ, ვითარ წადიერ იყვნეს ამისა, ამას საცხებელსა სულნელებისასა; ჵ ნეტარისა მის ისუ ნავესი, რომელი-იგი ახალსა მას ქვისაგან აჩუენებდა, ვითარმცა საცხებელი იგი გამოაჩინა. ამისა წადიერ[2*] ნეტარი იგი ისუ ნავესი, მეორედ ქვითა წინა-დასცუეთდა ძეთა მათ ისრაჱლისათა. ესე შეიყუარა ნეტარმან დავით. ამისთჳს[1] გულისაგან მამისაჲსა შობილი გამოვიდა. და რაჲ-მე არს სახჱ იგი ღმრთისა მიერ ნეტარისა ამის დავითისთჳს, ვითარმედ „ვპოვე კაცი დავითი ძეთა შორის იესესთა, ნებად გულისა ჩემისა?“[3*] რაჲ-მე ეგულების თქუმად ანუ რაჲ გამოთარგმანება არს? ჵ კაცნო, იხილეთღა, შუენიერად თქუა მამამან და უმეტჱსად შუენიერად, რამეთუ: „ვითარცა სახედ სიტყუაჲ იგი გულისა ჩემისაგან გამოჴდა, ესრე სახედ დავითისგანცამცა გამოვალს კაცი იგიო“.

რამეთუ იტყჳს: „ვპოვე დავით, კაცი გულითადი ჩემი, ჩემმან მან გულმან სიტყუაჲ შვა და დავითისგან კაცი“. ჵ დავითისი, კაცისა მართლისაჲ, რომელ-იგი გულსა მამისასა შეეზავა! აწ ამიერვე ამისგან დიდი ზრახვაჲ საცხებელისაჲ ამის გამოითქუმის.

ამისა წადიერ ნეტარი იგი სოლომონ, სიბრძნჱ საუკუნოჲ დაიმკვდრა. იხილეთ, ჵ კაცნო, მართალთა მათ შესხმანი, რომელთა ცვალებითი ცვალებად მიიღეს სული წმიდაჲ, ვითარცა საცხებელი. (166r) ნეტარი იგი დანიელ ამის საცხებლისა წადიერ-ყოფილ და მღვმესა მას შინა ლომთასა განერა[4*]. ანანია, აზარია და მისაელ ამისვე საცხებლისა წადიერებით სწადოდა ცხებად. ამის გამო ოთხად გამოჩნდეს საჴუმილსა მას შინა. რამეთუ საცხებელი იგი იყო, რომელი ვითარცა ცუარი ქუეყანასა ზედა დამოდიოდა[5*].

ამის საცხებლისა წადიერ ნეტარი იგი იოსებ თანამზრახვალ ღმრთისა იქმნებოდა[6*]. ამის საცხებლისათჳს წადიერ-ყოფილ ნეტარი იგი ქალწული მარიამ მუცლად სიტყუასა მას მიიღებდა[7*]. ჵ ახალნი ზრახვანი და ჭეშმარიტნი მართალთა, რომელთა ეჩუენა. ესე საცხებელი წადიერად მიაქუნდა მართას, რომელსა ყოვლითა ვედრებითა და ნუგეშინის-ცემითა ქრისტესა ზედა მიაპკურებდა. ესე საცხებელი მოიძულა იუდა. და ოცდაათის დრაჰკნის ქრისტე განყიდა, რომლისათჳს ღაღადებით იტყოდა: „რაჲსათჳს იყო დალურაჲ ამის საცხებლისაჲ? ღირდა სამასის დრაჰკნის განსყიდად“[8*]. სახეს რასმე გჳჩუენებს თქუმული ესე, ჵ კაცნო.

აწ ვინ-მე იყო საცხებელი იგი, არამედ თავადი ქრისტე? არა თუ წინაჲსწარ ვნებათა მათ სასყიდელი იგი დრაჰკანთა მათ მიერ ვნებათა მათ მოგუასწავებს? ვნებათა მათ ოცდაათ დრაჰკნის განსყიდული იპოვა. რამეთუ ღირდავე ეგრე ჭეშმარიტებისა მის, რაჲთა ადვილის სასყიდლის განიყიდოს და რაჲთა გლახაკთაცა ადვილად ჩოპოვნებად შეუძლონ. ესრე იყო, საყუარელნო.

ხოლო ამისგან დიდი იგი ზრახვაჲ გამოგუეცხადების. ამისთჳს [იტყჳს][2]: „საცხებელ სულნელების განფენილ სახელი შენიო. ამისთჳს ყრმათა ჭაპუკთა ქალწულთა შეგიყუარეს შენ და შეიმოსნეს“[9*].

---

[1] ამისგან. [2] იტყჳს Jer. 44.

[1*] რიცხ. 25, 7—8. [2*] ისუ ნ. 6,24—27. [3*] საქმე 13,22. [4*] შდრ. დან. 6; I მაკ. 2,60. [5*] შდრ.: დან. 3. [6*] შდრ. მთ. 1, 19—25. [7*] მთ. 1,18. [8*] მრკ. 14,4—5. [9*] ქებ 1,2.

ვინ-მე არიან, რომელთა შეგიყუარეს შენ, არამედ ეკლესიათა? ანუ ვინ-მე არიან, რომელთა-იგი შთაიცუეს, არამედ ეკლესიათა სარწმუნოვებაჲ ზეცით გარდამო, რაჲთა „მიეფინოს სულნელებაჲ ჩემი თქუენ ზედა?“.

„ამისთჳს ქალწულთა შეგიყუარეს შენ. შეგიმოსეს შენ შედგომითა კუალსა შენსა, კუალსა სულ (166v) ნელებისა საცხებელთა შენთაჲსა მივისწრაფდეთ“, რამეთუ შთაცუმითა ქრისტესითა წეს იყო მწრაფლ შედგომად კუალსა მისსა. „შემდგომად სულნელებასა საცხებელთა შენთასა მივისწრაფდეთ“[1*]. შეუდეგ ქრისტესა, ისმინე მცნებათაჲ მათ, იქცეოდე განწესებულითა მით, მობმა უყავ მწუერვალთა მათ, რაჲთა დაეყენოს შენი ეგე გულისთქუმაჲ!

„შემიყვანა მე მეუფემან საუნჯეთა თჳსთა“[2*]. და ვინ-მე არს მეუფჱ იგი, არამედ თავადი ქრისტე? ანუ რაჲ-მე არიან საუნჯენი იგი, არამედ სამეუფონი იგი? ამას ერი იგი იტყოდა: „ვიხარებდეთ და ვიშუებდეთ შენდამი“[3*], რამეთუ ყოველთა ესე მიუწესს.

პირველ გჳთხრობს ყოფილთა მათ, მერმე ყოფადთა მათთჳს ჟამსა სინანულისასა გამოაცხადებს: „ვიხარებდეთ და ვიშუებდეთ შენდა მიმართ“. „შევიყუარენ სასძეურნი შენნი უფროჲს ღჳნისა“[4*]. არა[1] თუ რომელი-იგი შეიზავების ქრისტეს მიერ, არამედ იგი, რომლითა წინაჲსწარ მთრვალობითა დასულბა ნოვე და აცთუნა ლოთი.

„უფროჲს ამის ღჳნისა შევიყუარენ სძის გამოსადინელნი შენნი“[5*]. რამეთუ სასძეურნი იგი ქრისტეს მიერ ორნი იგი მცნებანი იყვნეს. განამხიარულნის, არა[1] თუ ვითარმცა შე-ხოლო-სულბნის—ამისთჳსცა მოციქული იგი იტყჳს: „ღჳნოსა გარდარეულად ნუ სუამთ მთრვალობით“[6*].

აწ ამისგან, საყუარელნო, იტყჳს: „შევიყუარენ სასძეურნი შენნი უფროჲს ღჳნისაო. — სიმართლემან შეგიყუარა შენ“[7*], რამეთუ ერთვე რომელნი სიმართლესა შეუდგან, ესენი არიან, რომელთა შეგიყუარეს შენ. ხოლო ურწმუნოთა მოგიძულეს შენ და თანამდებ არიან მსაჯულისა მის მიმგებელ[ი]სა.

„შავ ვარ და შუენიერ, ასულნო იერუსალჱმისანო“[8*], შეცოდებულ ვარ, ხოლო უფროჲს შუენიერ ვარ, რამეთუ შემიყუარა ქრისტემან. „შავ ვარ და შუენიერ, ასულნო იერუსალჱმისანო“. ყოველნი ნათესავნი შეკერბით და მოვედით და მიხილეთ მე შეყუარებული ესე, „ნუ გიკჳრნ ხილვაჲ ესე ჩემი, რამეთუ ვარ (167r) დაშავებულ და ნუცა ამისთჳს, რამეთუ მრუმედ[2] მომხედა მე მზემან“[9*].

იხილე სიტყუაჲ შეკრებულთაჲ მათ, რომელთა აღიარეს წარსრული იგი. ნუ დახედავთ შეცოდებულსა ამას და ამისთჳსცა, [რამეთუ][3] უგულებელს-მყო მე ქრისტემან. და რამეთუ ამას ჭეშმარიტად მზისთუალსა იტყჳს, რამეთუ იტყჳს ესრე: „და თქუენ მოშიშთა სახელისა ჩემისათა გამოგიჩნდეს მზჱ იგი სიმართლისაჲ“[10*].

„ნუ მხედავთ მე, რამეთუ ვარ დაშავებულ და ნუცა ამისთჳს, რამეთუ უგულებელს-მყო მე მზემან“. უგულებელს-ყო ამისთჳს, რამეთუ ჰრწმენა მისი, რაჲთა დაეგოს მას სინანულითა, რამეთუ: „შვილნი დედისა ჩემისანი მკდომ

---

[1] არაჲ. [2] მრომედ. [3] რამეთუ Jer. 44.

[1*] ქება 1,3. [2*] ქება 1,3. [3*] ქება 1,3. [4*] ქება 1,3. [5*] ქება 1,3. [6*] ეფეს. 5,18. [7*] ქება 1,3. [8*] ქება 1,4. [9*] ქება 1,5. [10*] მალ. 3,20.

მექმნეს მე“[1*], წინაჲსწარმეტყუელნი იგი უწყინოდ მაწუევდეს მე, ვითარმედ „მოიქეც შჯულსა მოსესსაო“[2*].

„დამადგინა მე მცუმილად ვენაჴისა“[3*]. ჰგონებდეს ჩემსა წარწყმედად შეწყნარებისათჳს მომავალთაჲსა, „ვენაჴი ჩემი ვერ დავიცევ[4*]. და რამეთუ ერი იგი [ჩემი ვერ დავიცევ, რამეთუ ერი იგი]* ისრაჱლისაჲ ვენაჴად თქუმულ არს. მოვედ, ესაჲა, წამე, თუ თქუ: „ვენაჴ უფლისა საბაოთისა სახლი ისრაჱლისაჲ. ვდევ და ველოდე, რაჲთამცა გამოიღო ყურძენი და მან გამოიღო ეკალი“[5*]. ამისთჳს იტყჳს, ვითარმედ „ვენაჴი ჩემი ვერ დავიცევო“.

„მითხარ მე, რომელ-ეგე შეგიყუარა სულმან ჩემმან“[6*]. მარქუ მე, ქრისტე, მომიგე სიტყუაჲ, გევედრები. „სადა ჰმწყსი, სადა განისუენებ შუვა დღესა?“[7*] დამაგდე და დამიტევე მე.

წარმართთა მიმართ მიხუედ, ობლად დავშთი. დიდი ესე, სიგლახაკისა წადიერ ვიქმენ. „სადა ჰმწყსი, სადა განისუენებ“. ნუმცა ვიქმნები უგულებელ, ვითარცა წყმედული სამწყსოჲსაგან[8*], ნუ იყოფინ ესე ჩემდა! რომელმან პირველვე შევიწყნარენ მომავალნი, ვითარმცა აწ ნასხორ წარმართთა ვიყავ.

მუნქუესვე მიიწია ჴმაჲ იგი თხოვისაჲ. და გამოცხადებულ მიერითგან ქრისტე, ჴმაჲ იგი, რომელი უწესს ერსა მას. „უკუეთუ არა საცნაურ იყო შენ, შუენიერი დედათა შორის“[9*]. ხოლო ესე არს: „უკუეთუ არა მოიქეც (167v) ყოვლითა გულითა შენითა და თუ აღიარნე ცოდვანი შენნი, რაჲთა განჰმართლდე, და თუ არა-საცნაურ იქმნე შუენიერი დედათა შორის, რომელ-ეგე იქადოდე და იტყოდე: „შავ ვარი მე და შუენიერ. შეცოდებულ ვარ, ხოლო შეყუარებულ ვარო“, ვერაჲთ შეწევნა არს შენდა შეყუარებაჲ ეგე.

ხოლო რამეთუ შემძლებელ არს ღმერთი ქვათაგანცა აღდგინებად შვილად აბრაჰამისა, ნუ შეგიტყუვებნ შენ აღთქუმული იგი წინანდელთა მამათაჲ. არა თუალ-ვახუნე კაცთა, ხოლო აწ არა თუ იცნა თავი შენი და თუ არა შეინანო, აბრაჰამი აჰა ჴსნილ არს, ხოლო შენ ვერაჲ გარგოს, რამეთუ ნათესაობაჲ მისა შესაწევნელ არნ, რომლისა თანა სარწმუნოვებაჲ იპოვის. ხოლო მქონანმცა საქმენი კეთილნი, რაჲთა მართალთა მათ ნათესავთა გამორჩევა იყოს.

ამისთჳს თუ არა ვინმე გიცნას შენ შუენიერი ეგე დედათა შორის, „განვედ და შეუდეგ კუალსა სამწყსოთასა და დამწყსენ თიკანნი შენნი“[10*], რომელ არს ესე: უჴამური და შიშუელი მომდევდ მე, რამეთუ ცხოვარნი რჩეულნი გამოვირჩიენ ჩემდა და თიკანთა შორის შერაცხილ ხარ შენ, გარდაწონილი ეგე მარცხლ. ხოლო ჩემდა მარჯუენით ცხოვარნი იგი შემირაცხიან. არღარა ამიერითგან შენდა ისრაჱლი სამწყსოდ შეთუალულ, რამეთუ იაკობისა თეთრნი იგი და ფერად-ფერადი იგი, და მღიერთა ძათ განაშორებდა. რამეთუ იაკობს თჳსსა მას სამწყსოსა განუჩინებს და ლაბანისა მრავალფერნი იგი. ამისთჳს თეთრი იგი ხოლო თუ ფერი იაკობისა და მრავალფერი იგი ლაბანისა, რამეთუ ერთვე, რომელ-იგი აღბეჭდულ არნ, იგი შესწავებულ არს.

ხოლო რომელ-იგი აღბეჭდულ არს,იგი დამწყსე უჴამურმან. „უკუეთუ არა შუენიერ იყო შენ, საცნაური დედათა შორის, განვედ და შეუდეგ შენ კუალსა სამწყსოთასა და დამწყსენ თიკანნი შენნი სამწყსოსა მწყემსთასა“[11*].

---

[1*] შდრ. ქება 1,5. [2*] შდრ. IV მეფ. 17,13. [3*] ქება 1,5. [4*] ქება 1,5. [5*] ეს. 5,4,7 [6*] ქება 1,6. [7*] ქება 1,6. [8*] ქება 1,6. [9*] ქება 1,7. [10*] ქება 1,7. [11*] ქება 1,7.

* აღდგენილია Jer. 44-ის მიხ. იხ. 198r.

აწ მივედ წარმართთა და იქმენ სახე ყოველთა შარავანდედთა. (168r) მეფეთასა მას მწყემსად იტყჳს, რომელთა მიმართ მივიდა, ყოველსა სოფელსა მიეფინა. „უკუეთუ არა საცნაურ იყო[1] შუენიერი ეგე დედათა შორის, განვედ კუალსა სამწყსოთასა“[1*].

„საჴედარსა მას ჩემსა ეტლთა მათ შინა ფარაოჲსთა გამსგავსე შენ, მახლობელი ეგე“[2*]. ჵ დიდთა ზრახვათაჲ, ჵ ჭეშმარიტებისაჲ, რომელ მართლად მოგუეთხრა! უკუეთუ მოიქცე შენ, ერო, მაშინ შეგრაცხო შენ თავისა ჩემისაო. ვითარცა საჴედრისა მის ჩემისაჲ, რომელ შემკულ ეტლთა მათ ფარაოჲსთა. და ამათ ჟამთა საჴედარი პატიოსან, და ფარაოჲს მეფისა მეგჳპტელთაჲსა ეტლნი; ვითარცა სახედ ესე ურთიერთას შედგომილ დიდებულ არს და შუენიერ, ეგრეცა შენ შუენიერ იყო, უკუეთუ შეინანო. და იხილეთ მერმე ახალი მადლი განყოფისაჲ. რამეთუ საჴედარი იგი იყო ერისა მისგანი, ვითარცა ნეტარნი იგი მოციქულნი წარტყუევებულ სრბად, ვითარცა საჴედარნი სოფელსა შინა. და ეტლ შესაკრებელი წარმართთაჲ და შემკულ მოციქულნი იგი ეკლესიასა შინა ზიდვედ მართლად განგებითა[2] აღსავალთა ზეცისათა. და რამეთუ საჴედარ მოციქულნი ითქუმიან, იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი: „წარავლინენ წინაჲსწარმეტყუელნი შენნი და აღარღუვენ წყალნი მრავალნი“[3*]. და მერმე იტყჳს: „აჰჴედ შენ ეტლთა შენთა, და მჴედრობაჲ შენი ცხორება არს სოფლისა“[4*]. ხოლო რომელ იგი თქუა: „წარავლინენ ჰუნენი შენნი, აღარღუენ წყალნი მრავალნიო“, აღრღუევა ნათესავთა მრავალთა, რომელნი ვითარცა წყალნი ღელვითა აღრღუეულ დაიმუსრვოდეს, რომელნი აღრღუეულ დაუცხრომელობისაგან.

აწ სადგურსა შინა დამწყსილ და მცნობელ ქრისტესა განმართლებულ. ჵ შუენიერნი[3] საჴედარნი, რომელთა ვლდომაჲ სრბით მართალთაჲ მოიპოვეს, რომელნი არა ბრკიალებითა ჴრმლისაჲთა, არცა ღუაწლით რას აშენებდეს, არამედ ყოველსავე მშჳდობით ახარებდეს. რამეთუ ესე საჴედარნი ურთიერთას დაუღლვილ, არცა განდრეკილ ურთიერთას და არცა მკდომ, არა რაჲ დაშთომილ გულისაგან და არცა განმგდებელ უღლისა. (168v) არამედ აჰა, ვითარცა გამოცდილნი უღელსა დამორჩილებულ მოიზიდვენ ნათესავთა მრავალთა ვითარცა ეტლთა ჴსნისათჳს დაუღლებულნი.

აწ საჴედარნი იგი ათორმეტნი უმწყნი მართალნი დაუღლვილ წარმართებულ იპოვნეს. აღსაგებელითა სიყუარულისაჲთა ვითარცა ლუედითა განმტკიცებულ და უღელსა მას სარწმუნოვებისასა დამორჩილებულ. ოთხითა რეცა ურმის თუალითა ზრახვასა მიმოდებისასა ოთხთა მათ მახარებელთასა უთხრობდეს; კეთილსა, ეტლისა წარმამართებელსა, სიტყუასა მას მიმოდაჰფენდეს და სრბასა სიმართლისათჳს აღმასრულებელ, ათორმეტთა მათ მიერ აღსაშენებელად სოფლისა, ყოველთა ნათესავთა თჳსა მიიჩინებდეს, ვითარცა წყალთა აღძრულთა.

ჵ სანატრელებაჲ ნეტართა[4] მათ საჴედართაჲ, რამეთუ იყვნეს ამათნი იგი ურმის თუალნი, ვითარცა შორის ურმის თუალთა, რამეთუ იყო ახალი ესე სახარებაჲ ძუელსა მას შჯულსა შემკულ. ხოლო აწ დიდად შუენიერ ეტლნიცა იგი არიან, რამეთუ მრავალსახედ გამოხატულ იქმნეს. რამეთუ იყო მათ თანა

---

[1] იყავნ (იყო Jer. 44). [2] +და. [3] +ერნი. [4] ნეტართაჲ.

[1*] ქება. 1,8. [2*] ქება 1,8. [3*] შდრ. ამბ. 3,15. [4*] შდრ. ამბ. 3,8.

ლომი და ვაზი ვენაჴი და კაცი და ორბი იგი. ჵ ახლისაჲ პირად-პირადი სახჱ სახარებისაჲ მის, მართალთა თანა ეტლთა დაუღლველო! რამეთუ იყო ლომი იგი ამისა, ვითარცა მეუფჱ მათე[1] მახარებელისაგან ქადაგებულ.

და იყო ვაზი იგი ვითარცა ვენაჴი მღდელთმოძღურისა ლუკაჲსგან ქადაგებულ. და იყო მისა კაცი იგი, ვითარცა ვნებული, მარკოზის მიერ გამოთქუმულ. და იყო მისა ორბიცა იგი, ვითარცა სიტყუაჲ ნეტარისა იოვანეს მიერ ცად აღფრინებულ. ამის ზრახვისა მიერ მისაქადაგებისა მის ზრახვაჲ უწყებულ იქმნა. ამას ეტლსა შემოდგომილ ურმის თუალნი, რომელთა არა უკუნ-აქციეს კუალსა, რამეთუ იყო ეტლთა მათ შინა სული სასწაულისაჲ. რამეთუ ეზეკიელის მიერ მოგუეთხრა, რამეთუ იყო სახარებასა მას შინა სული იგიცა მრავალ თუალითა სავსჱ, პირად-პირადთა ნათესავთა მოწოდებითა (169r) მცნებათა მიერ. აწ ესე არს საჭედართა მათ შორის მართალ და ამისთჳსცა ღაღადებს და იტყჳს: „საჭედარსა მას ჩემსა[2] ეტლთა შინა ფარაოჲსთა გამსგავსე შენ, მახლობელი ეგე ჩემი“[1*]. შეინანე, შესაკრებელო, რაჲთა შენცა ჰქადაგებდე ქრისტესთჳს, ვითარცა საჭედარი ექმენ მალე სრბად[3] სოფელსა შინა ვითარცა-იგი პავლე[4] და მწყემს ვითარცა-იგი პეტრე[5], რაჲთა მართალ ქრისტეს მიერ გამოჩნდე, ანუ ვითარცა სანატრელი მოწაფეთა მათგანი, რაჲთა საჭედართა მათ თანა გამოუთქუმელთა აღბეჭდო. ჵ ახალთაჲ მათ ზრახვათაჲ! რამეთუ მიაგებს მისაგებელსა მართალსა, ვითარმედ: „საჭედარსა მას ჩემსა გამსგავსე შენ, ეტლთა მათ ფარაოჲსთა, მოახლებულო ჩემდა“[2*]. უკუეთუ შეინანო, ისწავე, რომლითა შუენიერებითა შემკულ-ყოფად ხარ.

„რამეთუ განშუენდეს საკეთენი შენნი, ვითარცა გურიტნი“[3*], რამეთუ გაქუს სიმეწამულჱ სარწმუნოვებისაჲ, განმაკრძალებელი სიტყჳსა მიერ. „ქედი შენი ვითარცა სეროჲს ძისაჲ“[4*]. რამეთუ კაცნიერებაჲ იგი აზნაურებისაჲ გაქუს. არა ხოლო თუ თავდაკიდებულად ხედავ, არამედ მაღლად ზეცად მიმართ.

„მსგავსი ოქროჲსაჲ გიქმნეთ შენ ქანქართაგან ვეცხლისათა“[5*]. რამეთუ მათგანი, რომელი ზომად ოდენ შჯულისა მიერ სარწმუნო იქმნა, ხოლო აწ გარდარეულ შუენიერებაჲ ოქროჲსაჲ მკჳდრყოფილ და სახარება. რამეთუ ქანქართაგან ვეცხლისათა მსგავს ოქროჲსაგან იქმნეს შენდა, რამეთუ გამსგავსებს[6] შენ კაცთა მართალთა, რომელნი ვითარცა ოქროჲ გამოცდილ და განწმედილ არიან.

„ვიდრე მეუფჱ იგი საინაჴესა თჳსსა არს“[6*]. რამეთუ ქრისტე მოსრულ და მოწევნულ მეუფებითა; „ნარდიონ განფენილ სული მისი; ჭურჭერ დაკრძალულ ჩემდა დისწულაკი იგი ჩემი“[7*].

„ნარდმან ჩემმან გამოსცა სულნელებაჲ თჳსი“[8*]. საცხებელი მადლისაჲ განეფინა, რაჲთა წინადაცუეთილებაჲცა შემძლებელ იყოს განრინებად. სანელსაცხებლე[7] ჭურჭერ ქრისტე, ჴორცთა (169v) მათ შემოსითა საბლითა სიყუარულისაჲთა განმტკიცებულ, რაჲთა ამის გამო, ვითარცა ტევანი დაჭყლემულ. „დისწულაკი ჩემი შორის საძუძუთა ჩემთა დამკჳდრებულ“[9*]. რამეთუ ცხებულ შჯულისა და სახარებისა იყო. „ჭურჭერ სანელსაცხებლე[7] დისწულაკი ჩემი, შორის ძუძუთა ჩემთა დაიმკჳდროს“.

---

[1] მათჱ. [2] საჭედარი ეგე ჩემი. [3] მალჱ-. [4] პავლჱ. [5] პეტრჱ. [6] გამსგავსებ. [7] სანელსაცხებლჱ.

[1*] ქება 1,8. [2*] ქება 1,8. [3*] ქება 1,9. [4*] შდრ. ქება 7,4. [5*] ქება 1,10. [6*] შდრ.: ქება 1,11. [7*] ქება 1,11—12. [8*] ქება 1,11. [9*] ქება 1,12.

„ნარდიონ, ვითარცა სიპროსისაჲ[1] დისწულაკი ჩემი ვენაჴოვანსა შორის ენ-დადისასა“[1*]. ჵ შუენიერებაჲ იგი კიპროსისი ჴელითა, რომლისა მიერ შემკო-ბილ ცხებულებაჲ, რაჲთა ვენაჴოვანი იგი ენდადისაჲ მართლად შერაცხილ იყოს. ენდადი ადგილი ერთი არს ჰურიასტანით კერძო, რომელსა-იგი აპრსამი იპოების. არიან მუნ ვენაჴოვანნი აღტევებულნი ხეთა. ესე მოპოვნილ გამო-სახვითა ხეთა მათგან გამოსცემს ნელსაცხებელსა მას.

აწ იტყოდის: „დისწულაკი იგი ვენაჴოვანსა მას ენდადისასა“. მოგუასწა-ვებს ამას: ძლიერ იყო ძელსა მას ზედა ვნებითა, და გუმერითა გუერდსა ძელ-სა მას ზედა გამოუტევებს სულნელებასა, ვითარცა აპრსამისასა. ვითარცა სი-ტყუაჲ პირისა მისისაგან გამოეცემოდა, ესრეთ ქრისტემან გამოსცა სულნელე-ბაჲ თჳსი. ხოლო, საყუარელნო, ვიდრემდის დგენ ნაყოფნი იგი ძელსა მას ზე-და ვენაჴსა შინა, ვიდრე არა დაჭყლემულ, არა გამოსცის სულნელებაჲ თჳსი. ხოლო რაჟამს ჴელოვნისაგან მახჳლითა დაისხლის, მუნქუესვე ადრე-ადრე[2] ცრემლი გამოსცის. რამეთუ ქრისტეცა მაშინ ერსა მას ზედა ცრემლოოდა, რა-მეთუ შემძლებელ იყო მათ ზედა მიფენად სულნელებისა, შეწევნისა ყოფითა განცხადებულად, რამეთუ ძელსა მას ზედა დაიწყლა ვენაჴოვანსა მას, რაჲთა კეთილი სულნელებაჲ ნელსაცხებელისაჲ გჳჩუენოს. და რამეთუ სიტყუაჲ იგი, საყუარელნო, მერმეცა ჴორცთა მათ შინა დაემკჳდრა და რამეთუ დიდი იგი რე-ცათუ დამცირებული გამოჩნდა, რაჲთა გამოჩინებულ იყოს; და ახალსა მადლსა განყოფისასა უჩუენებდა. მდიდარი იგი დაგლახაკნა ჩუენთჳს, რაჲთა ჩუენ სიმდიდრითა მისითა განვმდიდრდეთ. აწ ამიერითგან, საყუარელნო, დამოკი-დებულ ესე ძელსა, (170r) კეთილი სულნელებაჲ ნელსაცხებლისაჲ გამოჩნდა. რამეთუ დაიმდაბლა თავი და წარმომართებულ წარმოიმღერნა სიტყუამან მან და მას ჟამსა აღავსნა. გამოფენილ სულნელებაჲ იგი, რაჲთა მერმეცა მოწყა-ლებაჲ განყოფისაჲ გამოჩნდეს მარადის[3] საცხებელისა სულნელებისა მიფენითა განსამხიარულებელ, რამეთუ გამოეცა მამისა გულისაგან და ახარა ქუეყანასა.

თჳთ აღმაღლდა ქუეყანით და გამოჩნდა ვითარცა სულნელებაჲ საცხებელი-საჲ და აღისწრაფა ზეცად; ცით მოფენილი ქუეყანით ზეცად აღვიდოდა. რა-მეთუ ცუარი ნაყოფის გამომღებელი მაღლით გარდამოჴდა, რაჲთა ქუეყანისა-ნი ესე ცხორებად აღიბეჭდნენ, რომელ არს ესე: სიტყუაჲ იგი გარდამოსრულ, რაჲთა კაცნი ცად აღსლვად შესაძლებელ იყვნენ. ესე სახეთა მათ მსგავსებაჲ ვამოჩინებულ სიტყუთა მით, ვითარმედ: „დისწულაკი ჩემი ვენაჴოვანსა მას ენ-დადისასაო“.

და მუნქუესვე მიუგებს და იტყჳს: „აჰა, მე შუენიერ, მახლობელო ჩემო, აჰა მე შუენიერი“[2*]. ამასვე მიუგებს მერმეცა: „ხოლო აღმიარე მე კეთილად, ამის სახისათჳს უმეტესად აღგიარო შენ შუენიერი“.

აწ უკუე რაჲ-მე არს იგი, რომელსა-იგი ქრისტე იტყჳს, ვითარმედ „შუე-ნიერო ეგეო“, არამედ მისთჳს თუ „მჴნდე, ასულო, მიგეტევნენ შენ ცოდვანი შენნი?“[3*].

მიუგო მერმეცა და თქუა: „აჰა მე კეთილ, დისწულაკო ჩემო, და შუე-ნიერ“[4*], რამეთუ ყოველთა მე საყუარელ და მათაცა, რომელთა არა გიციან

[1] სიპროსისაჲ S—1141, სიპროსისაჲ Jer. 44. [2] ადრჱ-ადრჱ. [3] მ~ს (შდრ. მ~დის Jer. 44).
[1*] ქება 1,13. [2*] ქება 1,14. [3*] მთ. 9,2. [4*] ქება 1,15.

შენ. რამეთუ ნას ჟამსა, რომელთაცა არა იცოდეს, მიუწყებულ იქმნნეს ქრისტეს მიერ. მაშინ კეთილად გულისხმისმყოფელ წამონ. და თქუან: „ჵ ბრძენ ვინმე არს კაცი ესე და დიდ და არა ცნობილ, ვითარმედ ღმერთი არს!“ აწ ამიერითგან, ჵ კაცნო, გულისხმა-ყავთ, რაჲ-ესე წინა-გჳც.

„აჰა მე შუენიერ, დისწულაკო ჩემო, და განკეთებულცა, ცხედარსა მას ჩემსა მაგრილობელ“[1*]. რაჲ-მე ეგულების თქუმად სამკჳდრებელისა მისთჳს? რამეთუ იტყჳს, ვითარმედ „ცხედარსა მას ზედა კეთილად მაგრილობელო“. მოგუასწავებს გულისასა მას მადლსა, რომელ მაგ(170v)რილობელ არს ყოველთა, რომელთა ხორშაკი შეემთხჳოს, რამეთუ ვითარცა სახედ, რომელნი ხორშაკისაგან საგრილთა ადგილთა მიივლტიედ განსუენებისათჳს მას ქუეშე[1], ესრე სახედცა ყოველნი, რომელნი ცოდვითა შეპყრობილ არიედ, წადიერებით მიისწრაფედ საგრილსა მას ქრისტესსა, რაჲთა საგრილსა მას სულისა წმიდისასა მიიწიოს. „ცხედარსა მას ჩუენსა ზედა კეთილად მაგრილობელ“[2*].

„ჴელ სახლთა ჩუენთა ხეთაგან ნაძუთაჲსა“[3*]. აწ ვინ არიან ესე, არამედ მამანი? რამეთუ ვითარცა სახედ ნაძჳ არა დალპის, ესრე სახედ დიდებაჲ იგი მამათაჲ არა დაფარულ. „სათხეველ ჩუენდა საროჲსაგან“[4*]. რამეთუ სათხეველსა ყოველი იგი მოქმნილებაჲ უტჳრთავს. ჵ საყუარელნო, საროჲსა ყუავილი არასადა მოაკლდების, არამედ აქუნ ნსგავსებაჲ იგი თჳსი სამარადისოდ და ეგრევე ჰგიენ ზაფხულსა და ზამთარსა.

ეგრეცა სახედ მოციქულნი არასადა დამცირდიან, სათხეველ და სამტკიცებელ ეკლესიათა არიან. ხოლო აქუს ძალი სულისა წმიდისა შეძლებითა და რომელ-იგი მას ზედა არნ, შემძლებელ არნ პყრობად. „სათხეველ ჩუენდა საროჲსაგან“.

იწყებს ამიერითგან ქებად თავისა თჳსისა განმართლებითა და იტყჳს: „მე ყუავილ ველის“[5*]. რამეთუ არა სივრცესა ქუეყანისასა განფენილ არს, რამეთუ შენდა სარწმუნოვებითა აჰა, ყუავილ ვარ ყოველთა კაცთა. და არს ესე მსგავს, რამეთუ რაჟამს წინადაცუეთილთაგანსა ვისმე ჰრწმენეს ქრისტესი და ყუავილის სახედ გამოჩნდიან, ძუელისა და ახლისა შემძლებელ არს.

„მე ყუავილი, ვითარცა შროშანი ღელეთაჲ და ვითარცა შროშანი შორის ეკლოვანთა“[6*]. ჵ მართლისა მის პირისანი განცხადებულნი ზრახვანი, რომელ იგავთა ამათ შინა გამოჩნდეს! რამეთუ იტყჳს, ვითარმედ: „მე ყუავილ ველის, ვითარცა შროშანი ღელეებსა და ვითარცა შროშანი შორის ეკლოვანსა“. სულნელებასა მას შროშნისასა სახედ გჳჩუენებს წმიდათა, რამეთუ ვითარცა სახედ არს შროშანი მბრწყინვალჱ შუენიერებისა გამომცემელ, ესრე სახედცა (171r) საქმენი მართალნი ბრწყინვენ და ღელებსა ყუავიან.

ეგრეცა სახედ დამცირებულთა მიმართ მადლნი იგი აღორძინდებიან და ვითარცა შორის ეკალთა ქუეყანისა საქმეთა არა დაიშრტვნიან.

და პირად-პირადი, ვითარცა სახჱ შროშნისაჲ, გჳჩუენა სახედ ჭეშმარიტებისა. თავსა თჳსსა გამოაჩინებს, რამეთუ არს მას შინა ოქროჲს ფერცა, რამეთუ დაფლვითა ჴელთა მიერ განშუენებითა გამოღებულ და შეპყრობილ, ვითარცა ჴორცნი იგი ქრისტესნი სულისა მიერ დაცვულ, გინა თუ რომელთამე[2]

---

[1] ქუეშჱ. [2] რ~ლთაჲმე.

[1*] ქება 1,15. [2*] ქება 1,15. [3*] ქება, 1,16. [4*] ქება 1,16. [5*] ქება 2,1. [6*] ქება 2,1—2.

ჭელნი ურწმუნოვებითა შებღალულ, ხოლო რომელსა ჰრწმენეს, სულნელებითა საცხებლისა მისისაჲთა განმხიარულდენ. რამეთუ თეთრსა მას განრეულ არს ოქროჲს[1] ფერიცა. რამეთუ სულსა მას შინა გჳჩუენებს ჴორცთა მათ ვნებასა, რაჲთა ზრახვაჲ იგი მიმოფენისაჲ გამოჩნდეს ყოველთა მართალთა აღსარებითა და ბრწყინვალებასა სულისასა მოგებითა. „მე ყუავილ ველის, ვითარცა შროშანი ღელეთაჲ და ვითარცა შროშანი შორის ეკლოვანსა“. აწ რომელთა სულნელებაჲ ესე შეიწყნარეს, ეტყჳს: „აჰა მე შუენიერ, მახლობელო ჩემო“. და მერმეცა იტყჳს, ვითარმედ: „აჰა მე შუენიერ“. და ამას ქრისტესთჳს იტყჳს: „და აჰა მე განკეთებულ, დისწულო ჩემო, ვითარცა ვაშლი ხეთა მაღნარისათაჲ“[1*]. რამეთუ ვითარცა სახედ, საყუარელნო, ვაშლისაგან გამოეცემის სულნელებაჲ უმეტჱს ყოველთა ხილთასა, ეგრეცა ქრისტე შორის ყოველთა წინაჲსწარმეტყუელთა ზედა ძელსა მას მოკიდებულ სულნელებასა, ვითარცა ვაშლისასა, გამოსცემდა.

და იტყჳს, ვითარმედ: „აჰა ესერა დისწულაკი ჩემი მომიგებს და იტყჳს: მომეახლე, მახლობელო და შუენიერებაო ჩემო, ტრედაკო ჩემო, განსრულებულო ჩემო“[2*]. აწ ჭეშმარიტად ამას ტრედსა იტყჳს დასახლეულებით, რამეთუ მოუწესს მას წადიერებით და იტყჳს: „მოვედით ჩემდა ყოველნი ეგე მაშურალნი და ტჳრთმძიმენი“[3*]. აწ ვინ-მე არს ტჳრთმძიმჱ იგი, არათუ შესაკრებელთა მათ, რომელთა (171v) მიმართ იტყოდა? მახლობელად დამყნასა მას უწესს ამას. და აწ დამყნაჲ იგი რაჲ-მე არს, საყუარელნო, არამედ ვითარცა მარჯულ ზღუდესა თანა? რამეთუ შესავედრებელ წინაშე ზღუდე იგი არს. მოვედ, შემომეახლე სახარებასა, რაჲთა თანასწორ მართალთა იპოვო მახლობელად დამყნითა მით.

„მიჩუენე პირი შენი და მასმინე ჴმაჲ შენი, რამეთუ მშჳდ არს პირი შენი და ჴმაჲ შენი შუენიერ“[4*]. „მიჩუენე მე პირი შენი და მასმინე ჴმაჲ შენი“. კადნიერებით აჩუენე შენ ქრისტეანებაჲ აღბეჭდვითა შუბლსა ზედა. „მასმინე ჴმაჲ შენი“. აღიარე გამოთქუმით ჭეშმარიტებაჲ. „მიჩუენე პირი შენი და მასმინე ჴმაჲ შენი, რამეთუ მშჳდ და ტკბილ არს“, რომელსა აღუვარებიეს ქრისტე, და შუენიერ არნ პირი. რომელსა კადნიერებაჲ აქუნ მის მიერ.

და მიუგებს და იტყჳს: „გჳპყრენით მელნი განმრყუნელნი ვენაჴისანი, რამეთუ ვენაჴნი ჩუენნი ყუავიან“[5*]. ჵ სანატრელისა ჴმისაჲ, ჵ ჭეშმარიტებისაჲ სიმართლით მიმოდებულ, რომლისა ჴელითა მწვალებელნი შეპყრობილ. შეგჳპყრენით მელნი მცირენი, ვიდრე ჩჩჳლღა იყვნენ; შეიკრძალენით, რაჲთა არა იყვნენ[2] განსრულებულ; ზაკულებითა ვენაჴოვანნი, ვიდრე ყუავილსა შინა არიან, აღავსნენ. რომელსა სწავლით იტყჳს. რამეთუ იტყჳს: „გჳპყრენით ჩუენ მელნი მცირენი“, არა სხუასა რას იტყჳს, არამედ ამას, ვითარმედ: „წვალებაჲ აღიღეთ შორის თქუენსაო“, რაჲთა წმიდად ნამწუარევი იგი გამოჩნდეს, უკუეთუ გინდეს გულისხმის-ყოფად, ჵ კაცო, რამეთუ მელ მწვალებელთასა იტყჳს.

რამეთუ ცრუ წინაჲსწარმეტყუელნი იგი არა თუ სხუა რაჲმე იყვნეს, არამედ მწვალებელ. რამეთუ რომელნი-იგი ნაცილსა ასწავებენ და ცილსა ქადა-

---

[1] უქრო ს. [2] იყვნეს.
[1*] ქება 2,3. [2*] ქება 2,10. [3*] მთ. 11,28. [4*] ქება 2,14. [5*] ქება 2,15.

გებენ, იგინი მწვალებელ არიან, რამეთუ იერემია ღაღადებს და იტყჳს: „აჰა, ცრუ წინაჲსწარმეტყუელნი იგი შენნი, იერუსალჱმ, ვითარცა მელნი ჴურელსა შეყენებულ არიან"[1*].

და მერმე მიუგებს თჳთ ქრისტე ჰეროდეს და ეტყჳს: „არქუთ მელსა მას: აჰა, ესერა დღეს და ხვალე ძალსა აღვასრულებ და მესამესა დღესა ვიდიდო"[2*]. (172r) და რასამე სა[მ]ფსონ ახალსა ზრახვასა მელთა მიმართ აღასრულებდა, რამეთუ რაჟამს მისგან მიეღო ცოლი იგი, შეიპყრნა სამასნი მელნი და შეკიცუნა ურთიერთას და ყოვლისა მის კუდებსა გამოაბმიდა მუგუზებსა და ყოველსა მას ყანობირსა და ვენაჴოვანსა დასწუვიდა.

და ესე იყო სასწაულ, რამეთუ რიცხუსა მას იტყჳს, ვითარმედ: სამასნი მელნი შეკიცუნა ურთიერთასო, რომელთა უკუანაჲსკნელ ცეცხლი აღგზებული დასწუვიდესო. ამას გჳჩუენებს, ვითარმედ მწვალებელ იყვნესო, რამეთუ ენებათა მათ ქრისტესთა ვითარცა სამასნი აღიარებდეს. ხოლო ძლიერებაჲ არა[1] მოგებულ იყო მათა. ხოლო კუდი კუდსა რომელსა-იგი შეჰკრვიდა, რაჲთა შეუმსგავსებელი და ჴდომილაჲ იგი გამოაჩინოს, რამეთუ იგინიცა ურთიერთას ჴდომილ სიტყუა არიან.

და იყო კუდებსა მათსა ლამპრები აღნთებული, რამეთუ აღსასრულისა მათისა საშჯელი — ცეცხლ შემწუველ. აწ ამისთჳს იტყჳს სული იგი: „გჳპყრენით მელნი მცირენიო, განმრყუნელნი ვენაჴთანი". რომელნი-მე ვენაჴნი, არამედ იგი ვენაჴი, რომელი ახალნერგ იყო და ყუავილსავე შინა ნაყოფის გამოცემის უნდა, განრყუნის და განხრწნის, დაჴსნის, არა უფლობს, რაჲთა ქრისტეს მიერ ტევანი იგი და მწიფჱ მოისთულოს? „აწ ვენაჴი ჩუენნი ყუავიან", მიუგებს და ეტყჳს: „აჰა, დისწულაკი ვლდომით მოიწია და მოვიდა"[3*].

ჵ სანატრელი ჴმაჲ: რამეთუ რაჟამს მერმე შურისგებაჲ იყოს ვენაჴისაჲ მის, რაჲთა შეიწუნენ მელნი იგი, სამართლად ღაღადებს და იტყჳს: „აჰა დისწულაკი ჩემი ვლდომით მოიწია ზედა თავთა მთათა[2] გარდავლდომად ზედა ბორცუთა". მსგავს არს დისწულაკი ჩემი ქურციკსა და ნუკრსა მისსა ზედა ღელეთა მთათასა საწოლსა ჩემსა"[4*]. ჵ ახლისა მადლისა განყოფაჲ! ჵ დიდ-დიდთა მათ ზრახვათაჲ! „აჰა დისწულაკი ჩემი ვლდომით მოიწია და მოვიდაო" რაჲ-მე არს ვლდომისა მის სიტყუაჲ? გარდამოვლდა ზეცით საშოსა მას ქალწულისასა, აღვლდა მუცლისაგან წმიდისა ზედა ძელსა მას, ვლდა ძელისა მისგან (172v) ჯოჯოხეთა, აღმოვლდა მიერ კაცობრივითა ამით ჴორცითა ქუეყანად. ჵ ახლისა აღდგომისაჲ! მერმე აღვლდა ქუეყანით ზეცად. ესე დაჯდომილ მარჯულ მამისა და მერმე გარდამოვლდეს ქუეყანად, რაჲთა ნაცვალი მისაგებელი მიაგოს. „აჰა ესერა ესე ვლდომით მოიწია ზედა თავსა მთათასა გარდამოვლდომად ზედა ბორცუთა[3]", რამეთუ იგინი, რომელნი მაღლად ზრახვენ, არა დადგას ფერჴი მათ ზედა, არამედ ვლდომით თანა-წარჰვალს, არა დადგრომილ მათ თანა „მსგავს არს დისწულაკი ჩემი ქურციკსა და ნუკრსა მისსა"[5*], რამეთუ სიმაღლჱ[4] სიტყჳსაჲ მის განახლებული და ადვილი ვის ერთისა ზედა იქადაგა. იხილე, ჵ კაცო, ვითარ ადვილ იყო სრბაჲ იგი; აღმოსავალით დასავალთა გამოჩნდა და დასავალით სამხრად მიწევნულ იპოვა; სამხრით ეტლსა მას ქალწულსა შინა

---

[1] არაჲ. [2] მათთა (მთათასა Jer. 44). [3] ბორცოთა. [4] სიმაღლჱ (გასწორება ეკუთვნის ყ. გარითს).

[1*] შდრ. ეზეკ. 13,4. [2*] ლ. 13,32. [3*] ქება 2,8. [4*] ქება 2,8—9. [5*] ქება 2,9.

სარწმუნოდ გამოჩინებულ. იხილენით სრბანი სიმართლისანი; ქუესკნელად შთავიდოდა და ზეცად აღისწრაფდა. რამეთუ არა დაიყენა ბნელსა ამის ქუეყანისასა, არამედ ნათლად გამოჩინებულ აღვიდოდა ზეცად. და მერმეცა აღფრინებულ, ვითარცა ვარსკულავი დიდი გამობრწყინებულ და მზისთუალ სიმართლის გამოჩინებულ, საყდართა მამისა თანა დიდებულ. ჵ სიმჯნჱ და დიდად სიმაღლისა[1] მის სრბაჲ! სიყრმითვე ყოველთა წართქრომილ, რაჲთა ოდესმე ვითარცა ქურციკი და სადამე ვითარცა ირემმან გამოაჩინოს სიმალჱ ფერჴთა თჳსთაჲ. აწ იხილე[2] ქრისტე სადამე ვითარცა ქურციკი სრბად მალჱ და სადამე ვითარცა ირემი რქაშუენიერი. და ორნივე ჴლაკნი განპებულ არიან და აღმოიცოხნიან. და ამას შჯული წმიდაჲ გამოცხადებულად გჳჩუენებს, რამეთუ სიწმიდჱ გამოცხადებულ იყო; ქრისტე ორითა მათ შჯულითა[3] სარწმუნოვებასა გამოაცხადებს, შჯულისა და სახარებისა სიმტკიცესა მარადის აქებს, გამოცხადებულთა და წრფელთა სიტყუსა მის აღთქუმითა ესე მოეფინა რომელ ზედა, (173r) რომლისათჳს ესრე იტყჳს: „აჰა დისწული ჩემი ემსგავსა ქურციკსა და ნუკრსა მისსა“.

მერმეცა ღაღადებს: „აჰა დისწულაკი ჩემი სარკუმლით გამართ ხედავს, გარდახედავს სატირით დისწულაკი ჩემი: მოვედ მახლობელი ჩემი, შუენიერი და ტრედი“[1*] ჵ ახლისა მიმოქადაგებისაჲ მის! და მერმე განცხადებულად სიწრფოებით ღაღადებს სული იგი: „დისწულაკი ჩემი ჰხედავს გარდამართ სარკუმლით“[2*]. ხოლო აწ სარკუმელთა მათ ვიეთსა-მე იტყჳს? მოვედ, წარმოდეგ, წინაჲსწარმეტყუელო, წამე და თქუ: „სარკუმელნი განეხუნეს ცათა შინაო“[3*]. და ვიეთსა-მე იტყჳს სარკუმელს, არამედ წინაჲსწარმეტყუელთასა, რომელთა მიერ გამოდულებულ სიტყუაჲ იგი მიმოდადებულ ამიერ? „სარკუმლით გამომართ მხედავს და მეტყჳს მე: მოვედ, მახლობელო ჩემო, მოვედ“[4*]. ამისთჳს გულისხმისყოფილ, რამეთუ ყოველთა წინაჲსწარმეტყუელთა მიერ ღაღადებს და იტყჳს: „მომეახლენით მე“. მოვედ, წარმოდეგ, ჵ ნეტარო ელია, წამე[4]. სამართლად არქუ ისრაჱლსა: „ვიდრემდის არა დასცხრებით კელობით ორთავე ფერჴთა ზედა?“[5*] მომეახლე, მოვედ, მახლობელო ჩემო, მოვედ ადრე-ადრე[5], ტრედო ჩემო განსრულებულო, მოვედ — ამას მოგუასწავებს.

ამისთჳსცა მერმე ღაღადებს და იტყჳს: „ღამე[6] ვეძიებდი, რომელი შეიყუარა სულმან ჩემმან; ვეძიებდ მას და ვერ ვპოვე. მპოვეს მე მცველთა, რომელნი სცვიდეს ქალაქსა. ერთი, რომელი შეიყუარა სულმან ჩემმან, [და აჰა აწ ვითარცა წუთ გან-რე-ვეშორე, ვპოვე, რომელი-იგი შეიყუარა სულმან ჩემმან.][7] ვპოვე და არა განუტეო, ვიდრემდის მივაწიო სახიდ დედისა ჩემისა და საუნჯეთა, რომელმან მუცლად მიღო მე“[6*]. ჵ სანატრელისა მის ჴმისაჲ! ჵ სანატრელთა დედათაჲ წინანდელთაჲ მათ, წინაჲსწარ სახედ გამოჩინებულთაჲ!

ამისთჳსცა ღაღადებს და იტყჳს: „ღამე[6] ვეძიებდი, რომელი-იგი შეიყუარა სულმან ჩემმანო“. იხილე ესე აღსრულებული მართაჲს და მარიამის ზედა. მათ თანა შესაკრებელი გულისმოდგინებით ეძიებდეს ქრისტესა მკუდარსა, რომელსა-იგი ცხოველად (173v) არა ჰგონებდეს, რამეთუ ესრე მოგუასწავებს და

[1] სიმაღლისა (ასევეა J. 44-ში. გასწორება ეკუთვნის ჟ. გარითს, იხ. მისი გამ. გვ. 56). [2] იხილჱ. [3]-თასა. [4] წამჱ. [5] ადრჱ-ადრჱ. [6] ღამჱ. [7] და აჰა... ჩემმან გამოტოვებულია ტექსტში (არის Jer. 44).

[1*] ქება 2,9—10. [2*] ქება 2,9. [3*] ეს. 24,18. [4*] ქება 2,9—10. [5*] III მეფ. 18, 21. [6*] ქება 3,1—3.

იტყჳს: „ღამე[1] ვეძიებდ და ვპოვე, რომელი-იგი შეიყუარა სულმან ჩემმანო“. იტყჳან წერილნი იგი სახარებისანი; „მოვიდეს დედანი იგი ღამე[1] ძიებად საფლავსა მას“[1*]. „ვეძიებდ მას და არა ვპოვეო“. „რაჲსა მებრვე ეძიებთ ცხოველსა მას მკუდართა თანა“[2*] და არავინ იპოვა თჳსი მუნ, რამეთუ არა იყო მისა შირიმი იგი საწკჳდრებელ, არამედ — ცანი. რაჲსა ეძიებთ ქუეყანასა ზედა, რომელი-იგი აღმაღლებული საყდართა ზის? რაჲსა ეძიებთ დიდებულთა უდიდებულესსა მას შეურაცხსა სამარესა შინა? რაჲსა ეძიებთ აღსრულებულსა მას შირიმსა შინა? აჰა ლოდისა მის წარმოგორვებულისა; რაჲსა ეძიებთ სამარესა მას, რომელი აჰა ცათა შინა მადლითა აღვსებულ? რაჲსა ეძიებთ განჴსნილსა მას, ვითარცა შეკრულსა და მანდა ვითარცა შეყენებულსა საპყრობილესა შინა?

იხილეთ ახალი ზრახვაჲ აღსრულებულ მუნ; რამეთუ ესრე იხრის და იტყჳს: „ვეძიებდ მას და არა ვპოვე იგიო. მპოვეს მცველთა, რომელნი სცვიდეს ქალაქსა“. ვინ იყვნეს, რომელთა-იგი პოვეს, არამედ ანგელოზთა მათ, რომელნი-იგი სხდეს მუნ? და რომელსა-მე ქალაქსა, არამედ ახალსა იერუსალჱმსა ჴორცთა მათ ქრისტესთა? „მპოვეს მე მცველთა მათ, რომელნი სცვიდეს ქალაქსა“. ჰკითხვენ დედანი ესე: „ნუთუ რომელი-ესე შეიყუარა სულმან, იხილე[თ]?[3*] რამეთუ მათ ჰრქუეს: „ვის ეძიებთ? იესუს ნაზარეველსა? აჰა აღდგომილ არს“[*4].

„და ვითარცა წუთ ერთ გან-რე-ვე-შორე მათგან“[5*]. და ვითარ უკუნ-იქცეს და წარვიდეს, შეემთხჳა მათ[2] მჴსნელი; მაშინ აღესრულებოდა თქუმული იგი: „აჰა ვითარცა გან-რე-ვე-შორე წუთ ერთ, ვპოვე, რომელი-იგი შეიყუარა სულმან ჩემმან[6*]. ხოლო მჴსნელმან მიუგო და ჰრქუა: „მართა! მარიამ!“ და მათ ჰრქუეს: „რაბუნი“[7*], რომელი გამოითარგმანების „უფალი ჩემი“. „ვპოვე იგი, შევიყუარე და არა განუტევო იგი“[8*]. რამეთუ მას ჟამსა ფერჴთმოხუევით შეიმტკიცებს. და იგი ღაღადებით ეტყჳს: „ნუ შემომეხები მე, რამეთუ არღა აღსრულ ვარ მამისა ჩემისაო“[9*]. და მას შეპყრობილ ჰყვეს (174r) და იტყოდა: „არა დაგიტევო, ვიდრემდის შეგიყვანო და შეგავლინო გულსა“. „არა დაუტევო, ვიდრემდის არა შევიყვანო სახლსა დედისა ჩემისასა და საუნჯეთა, რომელმან მუცლად მიღო მე“[10*]. მუცელსა დაკრებულ სიყუარული იგი ქრისტესი, არა უნდა განყენების; ამის სახისათჳს ზახებით იტყჳს: „ვპოვე იგი და არა განუტეო“. ჵ ნეტარისა მის დედაკაცისა, რომელსა შებმა-ეყო ფერჴთა მისთა, რაჲთა ჰაერთა შემძლებელ იყოს აღფრენად! ამას ეტყოდეს მართა[3] და მარიამ. მართაჲსსა მას ზრახვასა წინაჲსწარ აჩუენებდა სოლომონის მიერ: არა გიფლობთ შენ აღფრინებადო. აღვედ მამისა და შეწირე ახალი მსხუერპლი. შეწირე ევაჲ[4] და არღარა შეცთომილ, არამედ ხესა მას ცხორებისასა ჴელთმომბმით წადიერებით. აჰა, შებმა-მიყოფია მუჴლთა არა ვითარცა ბადისპირი ვითარმცა განწყდა, არამედ შებმა-მიყოფია ფერჴთა ქრისტესთა. ნუ დამიგდებ მე ქუეყანასა ზედა, რაჲთა არა შევსცთე, აღმიტაცე მე ზეცად, ჵ ნეტარისა მის დედაკაცისაჲ, რომელსა-იგი ქრისტესგან განყენებაჲ არა უნდა! ამის სახისათჳს იტყჳს: „ვითარცა წუთ ერთ გან-რე-ვეშორე, ვპოე, რომელი-იგი შეიყუარა სულმან ჩემმან“.

---

[1] ღამჱ. [2] მას (მათ Jer. 44.). [3] მართაჲ. [4] ყოფილა „ევჰაჲ“, შემდეგ „ჰ“ ამოუფხეკიათ.

[1*] ლ. 24, 1. [2*] ლ. 24, 1. [3*] ქება 3,3. [4*] შდრ. მრკ. 16,6; მთ. 28, 5—6. [5*] ქება. 3,4. [6*] ქება 3,4. [7*] ი. 20, 16. [8*] ქება 3,4. [9*] ი. 20,17. [10*] ქება 3,4.

მოიღე, გულო ჩემო, შეეზავე სულსა, დაამტკიცე, აღასრულე, რაჲთა ჴორცთა მათცა ზეცისათა შეყოფად შეუძლოს. შეზავენ ზეცისასა მას ჩემნი ესე ჴორცნი. სუ, ვითარცა ღჳნოჲ, აღიღე, აღაწიე ცად მერმე ახალი სასუმელი, განზავებული, შემდგომად რომელსა ჰნებავს და არა შეცთომად, არღარა ნაჴჭი გამოტკფოლვილ და არცა ძელსა მეცნიერებისასა შეხებულ. ხოლო აქა ამიერითგან ძელსა ზედა სიკუდილითა ძლეულ-ყოფილ, შეიწყნარე[1] ევა[2], რაჲთა არღარა კუნესით შობელ, რამეთუ განიდევნნეს სალმობანი, კუნესანი და მწუხარებანი. შეიწყნარე[3] ამიერითგან ევჰა[2], წესიერებით მავალ[4], მიიღე და იცან ესე ძღუენი, რომელ მიპყრობილ მამისა, ახლად შეწირე, არღარა განშიშულებულად ევა[2], (174v) არღარა ფურცელი ლეღვსაჲ მისა სამოსელ. არამედ სულისა წმიდისა მიერ შემოსილ, რამეთუ კეთილი სამოსელი შთაუცუამს, რომლისა განრყუნა არა არს. ქრისტე არა თუ განშიშულებულსა აქუნდა; დაღათუ მჩუარნი იგი სამარესა მას ისხნეს[5], და შიშუელ არა იყო. რამეთუ ადამცა პირველ შიშუელ იყო, განახლებული სამკაული შთაეცუა უცოდველებისაჲ და სიმშჳდისა და უხრწნელებისაჲ, რომლისაგან გარდაცთომილ შიშუელ იპოვნეს, ხოლო აწ განცხადებულად შემოსილ მერმე იპოვების. და ამისა შემდგომად ზახებით აღიარებს შესაკრებელი ამათ დედათა მიერ. კეთილსა წამებასა გჳჩუენებენ, რომელნი-იგი მოციქულ მოციქულთა იქმნებოდეს, წავლინებულ ქრისტეს მიერ, რომელთა მათ პირველ ანგელოზნი იგი ეტყოდეს: „მივედით და უთხართ მოწაფეთა მათ; წინა გიძღჳს გალილეად, მუნ იხილოთ იგი“[1*]. ხოლო რაჲთა არა ანგელოზითა მათ გამო მოციქულნი შეორგულდენ[6], შეემთხჳა თჳთ ქრისტე მოციქულთა მათ, რაჲთა დედანი იგი ქრისტეს მოციქულ იყვნენ და დაკლებული იგი ძუელისა მის ევაჲსი მორჩილებითა აღავსოს. ამიერითგან მორჩილებით მსმენელ აღსრულებულად გამოჩნდინ. ჵ ახალთა ნუგეშინის-ცემათაჲ! ევა[7] მოციქულ იწოდების. აჰა, ამიერითგან გუელისა მის ძმაცვულებაჲ გულისხმა-ყოფილ და არღარა შესცთების, რამეთუ რომელსა-იგი დახედა, ამიერითგან მოიძულა და მტერად შეჰრაცხა, რომელმან გულისთქუმითა იგი აცთუნა. არღარა ამიერითგან აცთუნოს ესე ხემან მან შეცთომილებისამან. აჰა ცხორებითა მით ამიერითგან განმხიარულებულ ხითა აღსარებითა. ხისა მის გამო გემოჲ იხილა ქრისტესგან, ღირს იქმნა კეთილსა და გულმან უთქუა ჭამადისა.

არღარა ამიერითგან ჰშიოდის და არცა მიუპყრას კაცთა ჭამადი განსარყუნელი; მიულებიეს განურყუნელებაჲ; ერთობით არს[8] ამიერითგან და შემწე, რამეთუ ადამი ევას[9] უძღჳს. ჵ კეთილისა მის (175r) შემწისაჲ, სახარებითა ქმრისა მის მიმართ შეწირვითა! რომლისათჳსცა დედათა მათ მიახარეს მოწაფეთა მათ. და ამისთჳს შეჰრაცხნეს იგინი, ვითარცა ცთომილნი, რომლისათჳს ორგულებდეს[10]. ხოლო მიზეზ ესე იყო, რამეთუ ჩუეულებაჲ ესე იყო ევაჲსი[11] მითხრობაჲ საცთურისაჲ და არა ჭეშმარიტებისაჲ. რაჲ-მე არს ესე ახალი თხრობაჲ, ჵ დედანო, აღდგომისაჲ? და მისთჳს შეჰრაცხნეს იგინი ვითარცა ცთომილნი, რაჲთა არა გამოჩნდენ ვითარცა მაცთურნი, არამედ ჭეშმარიტებისა მეტყუელ. მას ჟამსა ქრისტე გამოცხადებულ მათა. და ჰრქუა: „მშჳდობაჲ

---

[1] შეიწყნარე. [2] ყოფილა „ევჰაჲ“, შემდეგ ჰ ამოუფხეკიათ. [3] შეიწყნარე, [4] მრავალ (მავალ Jer. 44). [5] ისხნეს. [6] შეურგულდენ. [7] ყოფილა „ევჰა“, ჰ ამოფხეკილია. [8]+ განურყუნელებაჲ ერთობით არს. [9] ყოფილა „ევჰას“, ჰ ამოფხეკილია. [10] ურგულებდეს. [11] ევჰაჲსი. ჰ ამოფხეკილია.

[1*] მრკ. 16,7.

თქუენ თანა[1*]. ამას მოსწავებითა, ვითარმედ: „მე, რომელ-ესე დედათა ამათ ვეჩუენე, და თქუენ მოციქულთა მიმართ მივლინებად ვინებე“. აწ ყოფილთა ამათთჳს, რამეთუ, საყუარელნო, ამიერითგან აწ აჰა დაამშჳდებს შესაკრებელსა მას და ეკლესიაჲ იდიდების. და რასა-მე იტყჳს: „ვინ არს ესე. რომელი გამოვალს უდაბნოჲთ, ვითარცა ბურქუად-ბურქუად კუამლისა აღსლვაჲ, საკუმეველისა სულნელებაჲ აღტევებული, მური და გუნდრუკი ყოვლითურთ სულნელებითა შესაზავებელთაჲ?“[2*]. ჵ ახლისაჲ მის ჯმისაჲ! ჵ საკჳრველთა მათ ზრახვათაჲ! ჵ ეკლესიაჲ, რომელი უდაბნოჲთ გამოვალს, ამისთჳს, რაჲთა მოქალაქე ქრისტესა იყოს, „ვინ არს ესე, რომელი გამოვალს უდაბნოჲთ?“ რამეთუ მრავლით ჟამითგან წარმართნი უდაბნო-ქმნულ ღმრთისა მიმართ. ხოლო ამიერითგან მადლითა ღმრთისაჲთა მოქალაქე წმიდათა თანა შერაცხილ, ვინაჲთგან ეკლესიაჲ შემკული, გამოჩინებულ სულნელთა ნელსაცხებელთა შეზავებითა. და იტყჳს: „აწ ვინ-მე არს ესე, რომელი გამოვალს უდაბნოჲთ, ვითარცა კუამლი საკუმეველთაჲ აღტევებული?“[3*] ჵ კეთილთაჲ მათ საკუმეველთაჲ, სულნელთაჲ საკუმეველთა შეზავებულთაჲ! რამეთუ რომელსა-იგი იტყჳს: „ვითარცა კუამლი სულნელი საკუმეველთაჲ აღტევებულო“, რამეთუ კუამლი ცეცხლისაგან გამოსრულ და ჰაერთა (175v) აღიწიის და ალსა მას, ვითარცა ეტლთა წარმმართებელსა, გჳჩუენებს და გამოჩნდების; ეგრეცა ქრისტეს ზრახვაჲ კეთილი მიმოდებულ, მოუწყებულ, აღმავალ ქუეყანით ზეცად; რამეთუ შუენიერთა საკუმეველთა აღმოაცენებდა ზრახვისა აღდგომისაჲსა მოუწყებიოა, ვითარცა ბურქუად-ბურქუადი კუამლი აღმავალი საკუმეველთაჲ; რამეთუ ამის სახისათჳს, მსგავსად სულნელებისა მოპოვნებითა, არა ხოლო თუ მას ქუე კუანნ, არამედ ზეცადცა აღწევნულ, ვითარცა ალი ცეცხლისა აღკუმეულისაჲ. „მური და გუნდრუკი ყოვლითურთ შემზავებელთა მიერ“[4*]. ჵ მერმე დიდ-დიდთა ზრახვათაჲ! ჵ მართლისა ქადაგებისაჲ! რამეთუ მურსა მას ვნებათა მათ ქრისტესთა მოსათხრობელ დაფლვისა მის იქმნების. ხოლო გუნდრუკი სადიდებელად ღმრთისა მიერ აღკუმეულ. არამედ ყოვლითურთ შეზავებულ შემზავებელთა მათ მენელსაცხებელთაჲთა. ხოლო ყოველი ერთად შეკრებულ სულნელება ქრისტესა, იგი რომელ მცნებათა და სახარებისაგან ქადაგებულ. ამისთჳს ღაღადებით იტყჳს: „მური და გუნდრუკი ყოველთა მიერ შემზავებელთა მათ მენელსაცხებელთაჲთა“.

„აჰა ესერა ცხედარი იგი სოლომონისი და სამეოცნი ძალნი გარე-მოხუეულ მისა ძლიერთა მათგან ისრაჱლისათა, თითოვეულად მახჳლი ბარკალსა მათსა, სწავლულნი ღუაწლსა“[5*]. ჵ სანატრელისა მის პირისაჲ! ჰოჲ ცხედრისაჲ მის განსასუენებელისა! რამეთუ ცხედარსა სოლომონისსა არა თუ სხუასა რას გამოაცხადებს, არამედ თავადსა ქრისტესა. რამეთუ ვითარცა სახედ[1] დამაშურალი ვინ მრავლითა დაშრომითა აღჯდეს განსუენებად ცხედარსა ზედა, რაჲთა მაშურალობაჲ იგი განიშოროს განსუენებითა მით, ეგრეცა ჩუენ, მოქცეულ ამის სოფლისა ამაოვებისაგან, ტჳრთსა მასმცა განვიშორებთ, რომელ ზედა

---

[1] სახედ ვითარცა.

[1*] ი. 20, 19. [2*] ქება 3,6. [3*] ქება 3,6. [4*] ქება 3,6. [5*] ქება 7,8.

მჴართა გუედვა სიმძიმე[1] ცოდვათაჲ, შევრდომითა ჩუენითა ქრისტესა განსასუენებელსა ვჰპოვებთ ვითარცა ცხედარსა. ესრევე სახედ ყოველნი ნათესავნი მამათანი სრულისა მის განსუენებისა დამკვდრებად შემძლებელ, (176r) არათუ სხუთ რაჲთ განსუენებულ იქმნებოდეს, არამედ ქრისტეს მიერ. ჵ კეთილთა განსასუენებელთაჲ, სახითა ზრახვისაჲთა ყოვლისავე შეკრებად შემძლებელ! ამას ცხედარსა სომანიტელი იგი განუმზადებდა ნეტარსა მას ელისეს. ამას ცხედარსა ზედა შესუენებულნი იგი მკუდარნი აღდგებოდეს. ძჱ იგი ქურივისაჲ მის მომადლებულ და ყრმაჲ იგი სომანიტელისაჲ მის აღდგომილ. ესე ცხედარი განღებული მიაქუნდა და ვიდრე არღა განსრულ იყო ბჭესა მას, შებმა-ყოფილ ქრისტე გამოჩნდა და თჳთ თავისა თჳსისა აღდგომისა მის მჩუენებელ და ჴელმწიფედ ეტყოდა, რომელთა-იგი აღელო; „დადგით ტჳრთი ეგე, ნუ აღიღებთ, რომელსა-იგი ვერ შემძლებელ ხართ ტჳრთად“. მუნქუესჳე, ვითარცა დაიდგნეს ცხედარნი, ჴელი უპყრა ყრმასა მას და მისცემდა ქურივსა მას. ზედა ამასვე ცხედარსა დავრდომილი იდვა ასული მთავრისაჲ მის, რომელი იყო ათორმეტის წლის. მას ჟამსა შევიდა სახლსა მას წინაშე მოწამებისა მის და აღადგინა ქალი იგი[1*]. ამის ცხედრისა მიისწრაფდა დედაკაცი იგი, რომელი დედათა შჯულსა ზედა მრავლით ჟამითგან ვერ განკურნებულ, ფესუსა მას ჴელსა შეახებდა[2*]. იხილენით ცხედარნი საკჳრველნი, რამეთუ ყოველნი, რომელნი ამას ჰხედვენ, მართლისა ქორწილისა ჩინებულ, წყლისა ღჳნოდ გარდაქცევად გემოჲს ხილვითა. ჵ სანატრელისა ცხედრისა, რომელსა ზედა აბრაჰამს ინაჳ-უდგამს, რომელსა ზედა ისაკი შეიწირვის, რომელსა ზედა იაკობი განდიდნების, რომელსა ზედა მოსე ჴელმწიფე-ყოფილ, რომელსა ზედა აჰრონ ლოცვის შემწირველ!

ჵ ნეტართა შვილთა, რომელნი მართლად მამათა სამკჳდრებელსა დაიმკჳდრებდეს. იხილენით პირად-პირადნი ცხედარნი, რომელსა ზედა სამეოცნი ძალნი გამოჩინებულ. ესე ცხედარნი მართალსა ნათესავსა მამათასა მიიჩინეს თჳსა, შეკრებითა ყოველთა მართალთა ქრისტეს მიმართ, რამეთუ ყოველთაგან გამოიშვების. რამეთუ იტყჳს წერილი: „სამეოცნი ძალნი გარემოჲს მისა ერისა (176v) მისგან ისრაჱლისა, რამეთუ ყოვლისა მისგან ერისა ისრაჱლისა[3*] უძლიერესნი ესე გამორჩევით მომლებელ, რომელნი-იგი მამად გამოჩინებულ, რომელნი მახჳლსა ბარკალსხჳლთა შებმად შემძლებელ არიან. და რაჲ-მე არს მახჳლი იგი ბარკალსხჳლსა, არამედ სიტყუაჲ იგი. რომელმან განვლო შორის მამათა მათ, წყვილთაგან გამოსრულ, რაჲთა მისა, რომელ-იგი წყვილთაგან გამოშობად შემძლებელ იყოს[2]? ესე არიან სამოცეულნი იგი ათასეულნი და არა თუ ტყუვილ არს. რამეთუ ადამითგან ვიდრე ქრისტესამდე აღესრულებიან სამეოცჯერ ათასეულნი იგი ცხედარსა მას ზედა განსუენებულნი, რომელთა მიერ სიტყუაჲ იგი მიფენილ; წყვილთა მათგან გამოსულასა[3] მოგუასწავებს. ამისთჳს აბრაჰამ ჴელთა ეზოჲსმოძღურისათა მათ წყვილთა თჳსთა დადებად სცემდა, რამეთუ სიტყუაჲ იგი წყვილთა მათგან გამოსულად[3] იყო. და იაკობ ფიცით ბარკალსხჳლთა თჳსთა ზედა დადებად სცემდა ჴელთა იოსებისთა[4*]. ჵ სანატრელთა მათ წყვილთაჲ, სანატრელსა მის სიტყჳსა

[1] ასეა. [2] -ყოს, (იყოს Jer. 44). [3] ასეა.

[1*] შდრ. მრკ. 5,35—43. [2*] შდრ. მრკ. 5, 25—34. [3*] ქებ 3,7. [4*] შდრ. შეს. 47, 29.

შემძლებელ გამოშობად, რომელსა-იგი მამაჲ გულით გამოშობს! ამას წყვილთა მათგან გამოსრულსა ვხედავთ. სამართლად ამის გამოცხადებულისა ზრახვისა მომთხრობელ სიტყუაჲ იგი იქმნების, და რამეთუ სამეოცნი მამანი არიან ესე ადამითგან ვიდრე ქრისტესამდე აღსრულებულ და ზრახვაჲ იგი ჭეშმარიტებისაჲ განცხადებულად მიმოდებულ. და ცხედარნი იგი სოლომონისნი გამოჩნდებიან, რამეთუ არა თუ სოლომონ იყო ცხედარ, არამედ სოლომონისგან ცხედარნი გამოჩინებულ, რაჲთა[1] ყოველთა განსუენებისა ზრახვაჲ და ფიქლით[2] გარდართულ სიყუარული გამოჩნდეს. ხოლო ნათესავი მამათაჲ მათ დასაბამითგან სოფლისაჲთ მიმოდებულ, ნათესავნი მართალნი გამოჩინებულ, და დაუნჯებული მამათაჲ მათ გამოცხადებულ, და ცხედარი იგი განსასუენებელი მიმოდებულ და ვინ-მე არიან ესენი მამათა (177r) მათგანნი? მოვედით და ვიხილოთ. აწ შენ იხილეღა, რამეთუ პირველ ადამს ესუა სეითი და სეითს ენუსი და ენუსს — კაინან, კაინანს — მალელი, მალელს — იარჱდ. იარედ[ს] — ენუქი, ენუქს — მათუსალა, მათუსალას — ლამექი, ლამექს — ნოვე, ნოვეს — სემი, სემს — არფაქსადი, არფაქსადს — სალლა, სალლას — ებერ, ებერს — ფალეგი, ფალეგს — რაგავი, რაგავს — სერუქი, სერუქს — ნაქორ, ნაქორს — თარა, თარას — აბრაჰამ, აბრაჰამს — ისაკი, ისაკს — იაკობი, იაკობს — იუდა, იუდას — ფარეზ, ფარეზს — ესრომი, ესრომს — არამი, არამს — ამინადაბ, ამინადაბს — ნაასონ, ნაასონს — სალმუნ. სალმუნს — ბოოზი , ბოოზს — იობედ, იობედს — იესე[3], იესეს — დავითი, დავითს — სოლომონ, სოლომონს — რობოამ, რობოამს — აბია, აბიას — ასა, ასას — იოსაფატ, იოსაფატს — იორამ, იორამს — ოზია, ოზიას — იოათამ, იოათამს — აქაზ, აქა[ზ]ს — ეზეკია. ეზეკიას — მანასე[4], მანასეს — ამოსი, ამოსს — იოსია, იოსიას — იექონია და ძმანი მისნი, მკჳდრობისა მისგან აღძრულ ბაბილონს. და შემდგომად წარტყუენვისა მათისა ბაბილონდ იექონია შვა სალათიელ, სალათიელ — ზორობაბელ, ზორობაბელ — აბიოდ, აბიოდ — ელიაკიმ, ელიაკიმ — აზორი, აზორ — სადუკი. სადუკ — ზაქინი, საქინ — ელიოდი, [ელიოდ] — ელიაზარ, ელიაზარ — მატათანი, მატათან — იაკობი, იაკობ — იოსები. იოსებსა მითხოვილ მარიამი ქალწული. ამისგან იშვა უფალი ჩუენი იესუ ქრისტე. ესე არიან წმიდანი ცხედარნი, რომელთა ზედა მიიკრებს წმიდათა მართალთა, რომელთა[5] გარე-მოდგომილ მახვლოსანნი სამეოცნი იგი განდევნითა მაცთურისა მის, რაჲთა ზედა-მიხებად ვერ ჴელ-იწიფონ. ამას ზედა შემოკრებულ წარმართთაგანნი განმართლებულ განსუენებით, მადიდებელ ღმრთისა, რომლისა დიდებაჲ და ძლიერებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

## ნეტარისა იპოლიტეს თქუმული აღსასრულისათჳს ჟამთაჲსა, თქუმული წიგნთაგან წმიდათა ქრისტესთჳს და ანტექრისტესთჳს

(177v) გაუწყებ[6] შენ დამტკიცებულსა მაგას შენსა მეცნიერებასა გულისხმის-ყოფად, რომელ-ესე წინა-გვაც შენ მიერ ჩუენდა თავ სიყუარულის, ჵ ჩემდა ძმაო თეოფილე! ღირსად და წესად შეჰრაცხე უხუად და უშურველად წარმოღებად, ვითარცა წმიდისა წყაროჲსაგან მუნვე საღმრთოთა წიგნთა შეტყუე-

[1] რ˜. (რ˜ა Jer. 44). [2] „ფ“ დაზიანებულია მატბერდულ ხელნაწერში. იერუსალიმურში იგი კარგად იკითხება. [3] იესჱ. [4] მანასჱ. [5] რ˜ლსა. [6] გაუწყე (გაუწყებ Jer. 44).

ბით; წარმოგიდგინო შენ, რომელცა-ეგე გწადის, და ნუ სმენითა ხოლო სასმენელთაჲთა მხიარულ იქმნები ამას ზედა, არამედ ძალითურთ გულისხმა-ყავ და საქმესა მას ხედევდ, რაჲთა ყოვლითურთ ღმრთისა დიდებად შემძლებელ იყო, რაჲთა იყოს ესე შენდა საზრდელ ამას სოფელსა უურველად და უჭირველად ჩუენ მიერ, რაჲთა რომელ-ესე მრავალთა მძიმედ გულისხმისსაყოფელ არს და ძნიად მისაწევნელ, განმზადებულითა სიტყჳთა მიუგო. აწ შენ მისთჳსე სივრცესა გულისა შენისასა, ვითარცა პოხილსა და წმიდასა ქუეყანასა, რაჲთა დაუყუდნე[1] და განაკრძალნე ამით, რომელნი-იგი ჴდომად აღუდგენ სიტყუასა მას ჯჳნისასა.

ხოლო მეშინის, ნუუკუე ურწმუნოთა და მგმობართა ენათა მიმართ მისთესო ესე. რამეთუ არა თუ მცირე რაჲ უვარ არს ესე, არამედ შიშვინე ესე მოშიშთა და მორწმუნეთა კაცთა, რომელთა ენებოს ღირსებით და სიმართლით და შიშით ცხორებაჲ. რამეთუ არა ცუდად რაჲ ნეტარი იგი მოციქული ასწავებს მიწერითა მით ტიმოთეს: „ჵ ტიმოთე, სარწმუნოვებაჲ ეგე კრძალულად იპყარ და ჰრიდებდ ურწმუნოვებისათა მათ ახალ ჴმათა და მჴდომთა მათგან სახეთა, რომელნი აღსარებასა მას სარწმუნოვებისასა შესცთეს“[1*]. და მერმე: „ხოლო შენ, შვილო ჩემო, განძლიერდი მადლსა მას შინა იესუ ქრისტესსა, და რომელიგი გესმა ჩემგან ჴელითა მრავალთა მოწამეთაჲთა, ამას დაუმტკიცებდ მორწმუნეთა მათ კაცთა, რომელნი შემძლებელ იყვნენ სხუათაცა სწავლად“[2*].

აწ უკუე ნეტარი იგი მოციქული შიშით ჴელსა შეჰყოფდა ამას, რომელ-იგი არა ყოველთა წინაჲსწარ უწყებულ და განცხადებულ იყო, (178r) წინაჲსწარ ჰხედვიდა სულითა, რამეთუ არა ყოველთა თანა არს სარწმუნოვებაჲ. რავდენ არა უფროჲს, უკუეთუ ჩუენ უდებთა მიმართ ღმრთისათა მათ სიტყუათა მივსცემდეთ განრყუნილთა და უღირ[ს]თა კაცთა?

რამეთუ ნეტარნი იგი წინაჲსწარმეტყუელნი თუალ ჩუენ გუექმნნეს, წინაჲსწარხილვითა მით ჴელითა სარწმუნოვებისაჲთა სიტყჳსა მის ზრახვაჲ, რამეთუ რომელ-იგი მათსაცა შემდგომად იყვნეს, მოგჳთხრეს ნათესავთა, არა თუ წარსრულთა მათთჳს ხოლო მოგჳთხრეს, არამედ მათ ჟამთათჳსცა და ყოფადცა მათთჳსცა მოგჳთხრეს, რაჲთა არა ერთისა ჟამისათჳს ერქუას წინაჲსწარმეტყუელ, არამედ ყოფადთათჳსცა წინაჲსწარ ჩუენდა მოთხრობითა განმზადებულთა მათთჳს, რაჲთა წინაჲსწარმეტყუელი იგი, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი ითქუას. რამეთუ ესე ყოველნი წინაჲსწარმეტყუელებისაჲთა მით სულითა განძლიერებულ და თავადისა მის სიტყჳსა მიერ ღირსად პატიოსან, მსგავსად ქნარისა ვიეთმე აღრთულ, რომელთა აქუს უღელი იგი ვითარცა საფანდურებელი. რომლისა ჴელისა მიერ შეხრილ გჳთხრობდეს ამას, რომელ რაჲ უნდა ღმერთსა, რამეთუ არა თჳსითა ძალითა რასმე წინაჲსწარმეტყუელნი იგი წინაჲსწარმეტყუელებდეს — ნუ სცთები — და არცა რომელ-იგი მათ უნდა, მას ქადაგებდეს. არამედ პირველ სიტყჳთა მით გულისხმა-ჰყოფდეს სამართლად, და მერმე ჩუენებითა ეუწყებოდა გამოკუთებად, ესრეთ მოვლინებულნი კეთილად იტყოდეს ამას, რამეთუ მათა ხოლო იყო ღმრთისა მიერ გამოცხადებაჲ იგი. და თუმცა არა, რომლისა სიტყჳსა მსგავსად წინაჲსწარმეტყუელნი იგი ვითარცა წინაჲსწარმეტყუელნი წინაჲსწარმეტყუელებდეს?

---

[1] დააყლუნნე Jer. 44.
[1*] I ტიმ. 6,20—21. [2*] II ტიმ. 2,1—2.

ხოლო რასა-იგი სულითა წინაჲსწარ ჰხედვიდეს განმზადებულთა მათთჳს და გჳთხრობდეს, და არა თუ წარსრულთათჳს რასმე იტყოდეს წინაჲსწარმეტყუელნი იგი, რომელ იგიმცა ყოველთა ეხილვა, არამედ ყოფადთა მათ მოგჳთხრეს ჭეშმარიტად, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელნი შერაცხილ არიან. ამისთჳსცა დასაბამითგან წინაჲსწარმეტყუელნი იგი წინაჲსწარმხილველ ითქუმიან, რომელთა მათ კეთილად მეტყუელთა მიერ (178v) ჩუენცა სწავლულნი გამოვიტყჳთ. და არა თუ ჩუენითა სიბრძნითა რაჲმე ახლად ჴელსა შევჰყოფთ გამოთქუმად, არამედ რაჲ-იგი დასაბამითგან წარმართებულ არიან სიტყუანი და წერილნი, შუვა წარმოვიღებთ და განვანათლებთ მათა მიმართ, რომელნი მართლმორწმუნებად შემძლებელ იყვნეს, რაჲთა იყოს ორკერძოჲთვე ზოგადი სარგებელი: რომელნი-იგი გულსმოდგინე იყვნენ, სამართლად გამოუცხადებთ ყოფადთა მათ, და რომელნი-იგი ისმენდენ[1], გამოუცხადოთ ძალი თქუმულთაჲ მათ. და რამეთუ აწ შრომაჲ იგი და ღუაწლი ორკერძოვე წინა-გჳც, უურველად, შე[უ]ორგულებელად გამოვთქუათ, და რომელნი-იგი ისმენდენ მორწმუნედ, სმენითა მით შევაწყნარნეთ თქუმულნი იგი. გლოცავ შენ, თანა-მოღუაწე მეყავ მე ლოცვისყოფით ღმრთისა მიმართ.

ვითარცა-იგი, რომელ წინავე ნეტართა მათ წინაჲსწარმეტყუელთა გამოეცხადა ღმრთისა იგი სიტყუაჲ, რომელი-იგი დასაბამითგანი სიტყუაჲ იყო, ხოლო აწ ჩუენთჳს კაცადცა ქუეყანასა ზედა გამოჩნდა, გამოგიცხადებს შენ ამას, რომლისა მის მიერ ლოცვისყოფითა წარწევნად წადიერ ვართ გამოძიებად. არამედ რამეთუ თჳსითა მით მოწყალებითა დაურიდებელად მიაუწყებს ყოველთა წმიდათა სიტყუაჲ იგი მართლ თავისა თჳსისა ჴელითა ყოველთა წმიდათაჲთა, ვითარცა მეცნიერი შემწე ჩუენისა სარგებლისათჳს, გულისხმისმყოფელ კაცობრივისა ამის უძლურებისათჳს, რაჲთა რომელნი-იგი უცებნი იყვნენ, სწავლნეს და შეცთომილნი მოაქცინეს ჭეშმარიტსა გზასა თჳსსა; და რომელნი-იგი სარწმუნოვებით ეძიებდენ, ადვილად პოვონ; რომელნი წმიდითა ჴორცითა და უბიწოჲთა გულითა რეკად კართა განმზადებულ არიან, მუნქუესვე განეღოს[1*]. რამეთუ არა შეურაცხ-ვინ-ყვნის თჳსთა მსახურთაგანნი და არცა მოიძაგის, ვითარმცა არა ვინ ღირს იყო სად* [Jer. 44 208v: მრთოჲსათა მათ ზრახვათა; არცა მდიდარი უშერაცხილეს და უპატიოსნეს შეურაცხიეს გლახაკისა, და არცა გლახაკსა უპოვარებისათჳსშეურაცხ-ჰყოფს, და არცა დუჟსა მას ვითარცა უგულისჴმოსა აყუედრებს[2]. და არცა საჭურისსა, ვითარცა კერძო-კაცსა, განაგდებს, და არცა დედაკაცსა დედლობისა და დასაბამისა მის შეცოდებისათჳს განაგდებს, და არცა მამაკაცთა ძცნებისა გარდასლვისა მისთჳს აგინებს, არამედ ყოველთა სწყალობს და ყოველთავე[3] განრინებად ჰნებავს და ყოველთავე ძედ ღმრთისად სრულყოფად სწადის და ყოველთა მათ წმიდათა ერთად კაცად აღსრულებულად უწესს. რამეთუ ერთ არის ძე იგი ღმრთისაჲ, რომლისა მიერ ჩუენცა, მიწევნულ სულითა წმიდითა ზესკნელსა მას შობასა, ერთად აღსრულებულ და ზეცისასა მას კაცსა ყოველთავე მოსლვად და მოწევნად გუწადის.

რამეთუ სიტყუა(209r)მან მან ღმრთისამან უთესლოდ მოიღო წმიდაჲ ჴორცი წმიდისა ქალწულისაგან, რომლისაჲ-იგი, ვითარცა სიძე სამკაული, დააქუსა იგი ზედა ჯუარსა მას, და შეჰრია მოკუდავი ესე ჴორცი თჳსსა მას ძლიე-

[1] ისმენდეს (-დენ Jer. 44). [2] აყუჩდრებს Jer. 44. [3]-თაჲვე.

[1*] შდრ. მთ. 7,7—8.

* დედანს აქ ერთი ფურცელი აკლია.

რებასა, და განსრყუნელი ესე — განურყუნელსა მას და უძლური ესე — ძლიერსა მას, რაჲთა აცხოვნნეს წარწყმედულნი ესე კაცნი. და აწ ითქუმიან ქსელ უფლისა ვნებანი იგი, რომელ ჯუარსა მას ზედა და საგუსალ მას შინა — სულისა წმიდისა ძალი. და სავალალ — წმიდაჲ იგი ჴორცი დაქუსულ სულსა მას, და მატყლ — რომელ სიყუარულისა ქრისტესისაგან არიან მადლნი, რომელ-იგი დაამტკიცებს და შეჰყოფს ორსავე ერთად, ფხინ — სიტყუაჲ იგი, და მოქმედ — მამანი იგი, და წინაჲსწარმეტყუელნი არიან, რომელნი კოჭადმდე სრულსა მას სამკაულსა უქსოვენ ქრისტესა, რომელთა ჴელითა სიტყუაჲ იგი გჳჩუენეს[1] მსგავსად ფხინისა და ქუსავს მათ გამო, რაჲცა-იგი ჰნებავნ მამასა.

ხოლო აწ ჟამი ესე გუასწრაფებს გამოძიებად ყოფადთა მათთჳს კმაყოფად წინაჲსწარ სიტყუათა ამათ მადლთა მიერ ღმრთისათა თქუმულთათჳს. ჯერარს აწ წარმოღებად საღმრთოთა წიგნთაგან და გამოთქუმად, ვითარ ანუ რაბამ რაჲ იყოს მკდომისაჲ მის მოსლვაჲ, რომელთა დღეთა ანუ რომელსა ჟამსა ბნელისაჲ იგი გამოჩნდეს, ვინაჲთმე ანუ რომლისა ნათესავისაგან, და რაჲმე არს სახელი მისი, რომელ თითთა რიცხუთა ასოჲთა მით გამოითქუმის, და ვითარ ცთომაჲ ერისაჲ მის იყოს, და ვითარ შეკრიბნეს კიდით ქუეყანისაჲთ და იწროებაჲ და დევნაჲ ზედა წმიდათა აღადგინოს, და ვითარ-სახედ თავსა თჳსსა განადიდებდეს ვითარცა ღმერთი; და ვითარ-რაჲ იყოს მისი იგი აღსასრული, და ვითარ-სახედ მოსლვაჲ იგი უფლისაჲ გამოჩნდეს ზეცით, და ვითარ იყოს სოფლისა ამის ცეცხლითა განკითხვაჲ და ვითარ იყოს წმიდათა დიდებაჲ და ზეცისაჲ სასუფეველი, რომელნი-იგი სუფევდენ ქრისტეს თანა, და ვითარ იყოს უკეთურთაჲ მათ საუკუნოჲ იგი ცეცხლითა ტანჯვაჲ.

აწ უფლისა მის და მჴსნელისა ჩუენისა იესუ ქრისტესთჳს, ძისა მის უფლისაჲსა, მეუფისა მის და დიდებულისა, ვითარცა ლომისა წინაჲსწარქადაგებულისა, (209v) მსგავსად მისა ანტიქრისტესთჳსცა, ვითარ [ლომისა][2] წინაჲსწარ თქუეს წიგნთა სიფიცხლისა მისისათჳს და მძლავრებისა. რამეთუ ყოვლითავე ემსგავსოს მაცთური იგი ძესა მას ღმრთისასა. აწ ლომ ქრისტე ითქუმის, და ითქუმის ლომ ანტიქრისტეცა; გამოჩნდა კრავად ქრისტე და იგიცა ეგრევე სახედ გამოჩნდეს ვითარცა კრავი და შინაგან იყოს მგელ დადარანებულ; მჴსნელი იგი მოვიდა სოფლად და იგი ეგრე სახედვე მოვიდეს; წარავლინნა უფალმან მოციქულნი იგი ყოველთა მიმართ წარმართთა, ეგრეცა მან წარავლინნეს ცრუმოციქულნი; შეკრიბნა განბნეულნი იგი ცხოვარნი ქრისტემან, და ეგრეცა მან შეკრიბოს განბნეული იგი ერი; ნათელ-სცა ქრისტემან, რომელთა ჰრწმენა იგი. და იგიცა ნათელ-სცემდეს; ხატად კაცთა გამოჩნდა უფალი, და იგიცა კაცთა ხატად მოვიდეს: აღადგინნა მჴსნელმან მან თჳსნი იგი ჴორცნი და გჳჩუენნა[3] ვითარცა ტაძარი, და მან აღაშენოს იერუსალჱმისა იგი ტაძარი დაჴსნილი. ესე არიან მისნი იგი მაცთურებისა მანქანებანი, რომელნი ამისა შემდგომადცა გითხრნე; აწ მოვედით და ვიწყოთ დასაბა] (179r) მითგანსა მას.

რამეთუ იტყჳს ნეტარი იგი იაკობი კურთხევათა მათ, წინაჲსწარ ქადაგებს უფლისა და მჴსნელისა ჩუენისათჳს ესრე: „იუდა, შენ გაქებდენ ძმანი შენნი, და ჴელნი შენნი ზედა ბეჭთა მტერთა შენთასა; თაყუანის-გცემდენ შენ[4] ძენი მამისა შენისანი. ლეკუ ლომის. იუდა, აღმოცენებისაგან გამოჰჴედ, შვილო ჩე-

[1] გჳჩუჵნეს. [2] აღდგენილია ჟ. გარითის (გამ. მიხ. გვ. 76). [3] გჳჩუჵნნა. [4] შენი.

მო; მიწოლით დაიძინოს, ვითარცა ლომმან და ვითარცა ლეკუმან ლომისამან. და ვინ-მე აღადგინოს იგი? ნუ მოაკლდებინ მფლობელი იუდაჲსგან, ნუცა ჴელმწიფჱ წყვილთა მისთაგან, ვიდრემდე მოვიდეს, რომლისაჲ-იგი დგას და ემარხვის. და იგი ხოლო იყოს სასოვება წარმართთა. გამოაბას ვენაჴსა კარაული თჳსი და რქასა ვენაჴისასა კიცჳ იგი ვირისაჲ. განრცხეს ღჳნითა სამოსელი თჳსი და სისხლითა ყურძნისაჲთა — სამკაული თჳსი. მხიარულ არიან თუალნი მისნი ღჳნითა და სპეტაკ — კბილნი მისნი, ვითარცა სძჱ“[1*].

აწ ესე გამოთქუმული გაუწყე შენ და მინდა კნაყოფად, არამედ რამეთუ იგი სიტყუანი გუაწყუევენ სიტყუად და მერმეცა სიტყუად, არავე დავდუმნეთ, რამეთუ არიან ნანდჳლვე საღმრთონი იგი სიტყუანი განმადიდებელ და შემძლებელ სარგებლის [ყოფად სულთა][1], რამეთუ „ლეკუს ლომის“ იტყვს წინაჲსწარმეტყუელი იგი იუდაჲსთჳს და დავით ჴორციელად გამოჩინებითა მით ძედ ღმრთისად იტყვს. ხოლო რომელ-იგი თქუა, ვითარმედ: „აღმოცენებისაგან გამოჰჴედ, შვილო“, გჳჩუენა აღმოცენებული იგი ნაყოფი წმიდისაგან ქალწულისა. არა თესლისაგან შობილ, არამედ სულისა მიერ მიდგომილ, და ესე ვითარცა მცენარჱ წმიდისა ქუეყანისაგან აღმოცენებული. ესაია იტყვს: „აღმოჴდეს ყუავილი ძირთა მათგან იესესთა და ყუავილი მისგან გარდაეფინოს[2*]. აწ ესაია „ყუავილ“ იტყვს, ხოლო იაკობ — „მცენარე“[2], რამეთუ პირველად აღმოსცენდა მუცელსა მას წმიდასა სიტყუაჲ იგი და მერმე ყუავილ გარდაფენილ. ხოლო რომელ-იგი თქუა: „მიწოლით დაიძინოს, ვითარცა ლომმან და ვითარცა ლეკუმან ლომისამან“, წუთ ერთსა მას მიძინებასა ქრისტესსა იტყვს, ვითარცა ესაია იტყვს: „ვითარ მეძავ იქმნა ქალაქი იგი სარწმუნოჲ სიონი, რომელსა შინა სიმართლემან დაიძინა, ხოლო აწ აღივსო მკლველებითა“[3*]. (179v) და დავით ეგრეთვე იტყვს: „მე დავწევ დავიძინე, განვიღჳძე, რამეთუ უფალი მწე[3] ჩემდა“[4*]. და გჳჩუენებს წერილითა მით დაძინებასა მას და აღდგომასა, რომელ იყო. ხოლო იაკობ იტყვს: „ვინ აღადგინოს იგი?“ არამედ თჳთ მამამან, რომლისა მსგავსად პავლეცა[4] იტყვს: „და ღმრთისა მამისაჲ, რომელმან აღადგინა იგი მკუდრეთით“[5*].

და რომელ-იგი თქუა: „ნუ მოაკლდებინ მფლობელი იუდაჲსგან, ნუცა ჴელმწიფჱ წყვილთაგან მისთა, ვიდრემდე მოვიდეს, რომლისაჲ-იგი დგას და ელის და იგი იყოს სასოვება წარმართთა“, ნათესავისა მისგან იუდაჲსისა იტყვს ამას ქრისტეს ზედა, რამეთუ იგი არს ჩუენ წარმართთა სასოვებაჲ, რამეთუ მოველით მას ზეცით მოსლვად ზეცით გარდამო, რომელსა-იგი აჰა ძალითა სარწმუნოვებისაჲთა ვხედავთცა. და რომელ-იგი თქუა: „გამოაბას ვენაჴსა კარაული თჳსი“, ესე არს, რამეთუ წინადაცუეთილებისაგან მიუწესს ერსა მას თჳსსა მას ჩინებასა. რამეთუ იგი თავადი არს ვენაჴი იგი. რომელ-იგი თქუა: „რქასა ვენაჴისასა კიცჳ იგი“, ესე არს, რამეთუ წარმართთა ერსა მას, ვითარცა ჩჩჳლსა მუტრუკსა დედისა მიმართ ერთად შეჰყოფს, წინადაცუეთილებასა მას და წინადაუცუეთილებასა, ერთად სარწმუნოვებად წოდებითა. და რომელ-იგი თქუა: „განრცხეს ღჳნითა სამკაული თჳსი“. სულისა მის წმიდისა გარდამოსლვასა იტყვს იორდანესა ზედა მამულისა მის მადლისასა. და :„სისხლითა ყურძნისაჲ-

[1] აღდგენილია Jer. 44-ის მიხ. [2] მცენარჱ. [3] მწჱ. [4] პავლჱცა.
[1*] შეს. 49, 8—12. [2*] ეს. 11,1. [3*] ეს. 1,21. [4*] ფს. 3,5. [5*] გალ. 1,1.

თა სამოსელი თჳსი“, აწ სისხლსა ყურძნისას რომელსა, არამედ ჴორცთა მათ წმიდათა თჳსთასა, ვითარცა ტევნისაჲ ჯუარსა მას ზედა დაჭყლემულისაჲ, რომლისა გუერდისაგან გამოეცნეს ორნი წყარონი: სისხლისა და წყლისაჲ, რომლითა წარმართნი განიბანებიან და განწმიდნებიან, რომელნი ვითარცა სამკაულნი შერაცხილ არიან ქრისტესა. „მხიარულ არიან თუალნი მისნი, ვითარცა ღჳნითა“. თუალ უფლის ვინ არიან? არამედ ნეტარნი იგი წინაჲსწარმეტყუელნი, წინაჲსწარმხილველნი იგი სულითა და წინაჲსწარმქადაგებელნი, რამეთუ ამით სახითა განსრულებულნი და განძლიერებულნი უხაროდა, რამეთუ ჰხედვიდეს მას სულიერითა მით (180r) თუალითა მუნვე, თავადისა მის სიტყჳსაგან და მისთავე მადლთაგან აღსრულებულნი. და რომელ-იგი თქუა: „სპეტაკ არიან კბილნი მისნი, ვითარცა სძჱ“, რომელ-იგი წმიდისა მისგან პირისა ქრისტესისა გამოეცნეს მცნებანი. ხოლო ამსგავსა: სპეტაკ[1], ვითარცა სძჱ. და აწ რამეთუ ლომ და ლეკუ ლომის წინაჲსწარ წიგნთაგან ითქუმის ქრისტე, მსგავსად ამისა ანტექრისტესთჳსცა[2] ჰპოვო თქუმული, რამეთუ იტყჳს მოსე: „ლეკუ ლომის დან. და ვლდომად იწყოს ბესანით გამო“[1*]. ხოლო ნუ ვინ სცთებინ, ვითარმედ ქრისტესთჳს იტყჳს. ესე გამოიძიენ კეთილად, გულსმოდგინედ ესე, რამეთუ თქუა: „დან ლეკუ ლომის“. ნათესავი იგი დანისი გამოაცხადა, რომელ-ესე წინა-გჳც, რომლისაგან განმზადებულ არს მკლდომი იგი შობად. რამეთუ ვითარცა სახედ[3] იუდაჲს ნათესავისაგან მჴსნელი იგი ჩუენი იშვა, ეგრეცა დანის ნათესავისაგან მკლდომი იგი იშვეს. და რამეთუ ესე ესრეთ არს, იხილე, რასა-იგი იტყჳს იაკობ: „იყოს დან გუელ დაღარანებულ გზასა ზედა ცემად ტერფთა ჰუნეთასა“[2*]. აწ გუელ ვინაჲ არს? არამედ რომელი- იგი დასაბამითგან მაცთური არს, რომლისათჳს იგი შობათასა იტყჳს, რომელმან-იგი აცთუნა ევა და დათრგუნა ადამი. და აწ, რამეთუ თანა-გუაც მრავლითა მოწამებითა გამოთქუმად წერილთა[4] მათ, არა დავსცხრეთ.

და რამეთუ ნათესავისა მისგან დანისა განმზადებულ არს ყოფად და აღდგომად ფიცხელ მეფე[5] და მსაჯულ უკეთურ, შვილ მაცთურის, ესრე იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „დან შჯიდეს თჳსსა მას ერსა ერთსა მას ტომსა ისრაჱლისასა“[3*]. უკუეთუ იქუას ვინმე, ვითარმედ სამსონის ზედა თქუმულ არს ესე, რომელ-იგი დანის ნათესავისაგან იშვა, შჯიდა ერსა მას ოც წელ ოდენ[4*], და აწ სამსონის ზედა განაწილებული იგი ჩანს. ხოლო სრულიად აღესრულების ესე ანტექრისტეს ზედა, რამეთუ იტყჳს იერემია წინაჲსწარმეტყუელიცა ესრე: „წრაფაჲ დანით ისმა, სიმალჱ ჰუნეთა მისთაჲ: ჴმისაგან ჴჳვილისა საჴედართა მისთაჲსა შეიძრა ყოველი ქუეყანაჲ“[5*].

(180v) იტყჳს მერმე სხუაჲცა წინაჲსწარმეტყუელი: „შეკრიბოს ყოველი ძალი თჳსი აღმოსავალითგან ვიდრე დასავალადმდე; რომელთა უწოდის და რომელთა არა უწოდის, შეკრბებოდიან მისა; განასპეტაკოს ზღუაჲ აფრაებითა ნავთა მისთაჲთა და მოაშავოს ქუეყანაჲ ფარებითა და ჯაჭუ-ჭურითა მისითა, და ყოველი, [რომელი][6] შეემთხუეოდის მას ბრძოლად, მახჳლითა ჴრმლისაჲთა დაეცეს“[6*].

---

[1] სპეტაკს (სპეტაკ Jer. 44; ჟ. გარითის ლამ. ლე. 79). [2] ანტჱქე-ს—თჳსცა. [3] -სახჱდ. [4] წერილთაჲ. [5] მეფჱ. [6] რომელი (აღდგენილია ჟ. გარითის მიერ Jer 44-ის მიხ.).

[1*] II შჯ. 33,22. [2*] შეს. 49,17, [3*] შეს. 49.16. [4*] მსაჯ. 16, 31. [5*] იერ. 8,16. [6*] ციტატი უცნობი ტექსტიდან (შენიშვნა ეკუთვნის ჟ. გარითს).

და აწ ესე არა სხჳსა ვის ზედა უთქუამს, არამედ ზედა მჴდომსა მას განლაღებულსა [და][1] ღმრთისმბრძოლსა. გიჩუენო შემდგომად ამისა.

რამეთუ იტყჳს ესაიაცა: „და იყოს, რაჟამს აღასრულოს უფალმან ყოველივე ესე ყოფად ზედა [მთასა][2] მას სიონსა და იერუსალჱმსა, მოავლინოს გონებათა მათ ზედა დიდთა და ზედა მთავართა მათ ასურასტანისათა და სილაღესა მას დიდებულებასა თუალთა მისთასა მისთჳს, რამეთუ თქუა: ძლიერებითა ჩემითა ვყო ესე და მეცნიერებითა ზრახვისა ჩემისაჲთა დავიპყრნე საზღვარნი წარმართთანი და ძლიერებაჲ მათი მოვაოჴრო; აღვძრნე ქალაქნი დამკჳდრებულნი და სოფელი ყოველი ჴელთ-ვიდვა, ვითარცა ბუდე ერთი და აღვიხუნე ვითარცა კუერცხნი დაშთომილნი; არავინ განერეს ჩემგან და არავინ პირსა მომექცეს მე. არა ეგრე? არამედ მოავლინოს ადონაჲ უფალმან პატიოსნებასა მაგას შენსა გინებაჲ და დიდებულებასა მაგას შენსა ცეცხლი შემწუველი აღატყდეს და ნათელი იგი ისრაჱლისაჲ იყოს შენდა ცეცხლ და მოგ[ს]პოს შენ ალითა მით ცეცხლისაჲთა და შეჭამოს ვითარცა თივაჲ ძალი შენი“[1*].

და სხუასა ადგილსა იტყჳს: „ვითარ დადუმებულ არს ძლიერი იგი და ვითარ დაცხრომილ არს მავნებელი იგი? შემუსრა ღმერთმან უღელი იგი მთავართაჲ მათ; დასცა ნათესავი იგი განუკურნებელითა ტანჯვითა და გუემა იგი რისხვითა გულისწყრომისაჲთა და არა შეიწყალა; განისუენა სასოვებით ყოველმან სოფელმან და იხარებდენ სიხარულით; და ძელი იგი ლიბანისაჲ მხიარულ იყოს შენდა მიმართ, და ნაძჳ იგი ლიბანისაჲ; ვი(181r)ნაჲთგან შენ დაიძინე, არავინ აღმოვიდა მომკუეთელი ჩუენდა. ჯოჯოხეთი ქუეშე შენსა განმწარდა შემთხუევასა შენსა ერთბამად; აღდგეს ყოველნი გმირნი, რომელნი ჴელმწიფებდეს ქუეყანასა ზედა; აღდგეს საყდართაგან თჳსთა ყოველნი მეუფენი წარმართთანი, ყოველთა მოგიგონ და გრქუან შენ: და შენცა შეიპყარ, ვითარცა ჩუენ, და ჩუენ თანა შეირაცხე. შთაჴედ ჯოჯოხეთა დიდებაჲ შენი და მხიარულებაჲ შენი. ქუეშე შენსა დალპოლვაჲ[3] დაგირეცონ, და ნეშტი იგი შენი მატლ. ვითარ გარდამოვარდა ზეცით მთიები იგი, რომელ განთიად აღმობრწყინდის, და დაიმუსრა ქუეყანასა ზედა, რომელ-იგი წარავლინებდა ყოველთა მიმართ წარმართთა ნათესავთა? შენ სთქუ გულსა შენსა: „ცად აღვჴდე და ზესკნელს ვარსკულავთა დავიდგნე საყდარნი ჩემნი, დავჯდე მთასა მაღალსა და ზედა თავთა მთათა მაღალთასა, რომელ-იგი ჩრდილოჲთ არიან, აღვჴდე ზედა ღრუბელთა, ვემსგავსო მაღალსა მას“, ხოლო აწ ჯოჯოხეთადმდე შთაჰჴდე და ქუესკნელთამდე ქუეყანისათა. რომელთა გიხილონ შენ, დაუკჳრდეს შენ ზედა და თქუან: ესე იგი კაცი არს, რომელი აზრზენდა და აღსძრვიდა ყოველსა ქუეყანასა, რომელმან დადვა სოფელი ყოველი უდაბნოდ და ქალაქნი ყოველნი აღაოჴრნა[4] და ტყუენი არა განუტევნა. ყოველთა მთავართა ქუეყანისათა დაიძინეს პატივით, კაცმან საყოფელსა თჳსსა; და შენ განგდებულ იყო მთათა ზედა, ვითარცა მძორი საძაგელი მრავალთა თანა დაცემულთა მახჳლითა, რომელნი შთაჴდეს ჯოჯოხეთა. ვითარცა სახედ სამოსელი შებღალული სისხლითა არა არნ წმიდა, ეგრეცა შენ არა იყო წმიდა, რამეთუ ქუეყანაჲ ჩემი წარსწყმიდე და ერი ჩემი მოსარ. არა სდგე უკუნისამდე ჟამთა. განჰმზა-

---

[1] და Jer. 44. [2] მთასა Jer. 44. [3] დ-ად. [4] აღაუფრნა.

[1*] ეს. 10,12—17.

ღენ ყრმანი შენნი მოსაწყუედელად ცოდვათათჳს მამისა შენისათა, რაჲთა არა აღდგენ და ქუეყანაჲ დაიმკჳდრონ“[1*].

და ეზეკიელ წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს მისთჳს ესრეთ: „ამას იტყჳს უფალი ღმერთი: ამისთჳს, რამეთუ აღიმაღლე გულითა შენითა და სთქუ: (181v) ღმერთ ვარ მე, და მკჳდრობაჲ ჩემი არს გულსა ზღჳსასა; და შენ კაც ხარ და არა ღმერთ, ჰყავ გული შენი, ვითარცა გული ღმრთისაჲ; უბრძნეს ნუ ხარ შენ დანიელისა? და მეცნიერთა არა გსწავლეს შენ ზრახვითა თჳსითა; სიბრძნითა ნუ ზრახვისა შენისაჲთა შეიკრიბე თავისა შენისა ძალი და ოქროჲ[1] და ვეცხლი საფასეთა შენთა? ანუ მრავლითა მეცნიერებითა სულისა შენისაჲთა განამრავლე ძალი შენი? აღმაღლდა გული ამპარტავანებითა შენითა და აწ ესრე იტყჳს უფალი ღმერთი: ამისთჳს, რამეთუ ჰყავ გული შენი, ვითარცა გული ღმრთისაჲ, აჰა ესერა მე აღვადგინნე შენ ზედა უცხონი და ურიდნი წარმართნი, და მიყარნენ ჴრმალნი თჳსნი შენ ზედა და შუენიერებასა ზრახვისა შენისასა, და დადვან შუენიერებაჲ შენი წარსაწყმედელად, და დაგცენ შენ, და მოჰკუდე სიკუდილითა მწყ[ლ]ველთა მიერ გულსა ზღჳსასა; სთქუა შენ, ვითარმედ: ღმერთ ვარ მე წინაშე მკლველთა მათ შენთა; და შენ ნაცარ ხარ და არა ღმერთ, სიმრავლისა მისგან წინადაცუეთილთაჲსა წარსწყმდე ჴელითა უცხოთესლთაჲსა, რამეთუ მე [ვი]ტყჳ ამას, თქუა უფალმან“[2*].

აწ ამათ თქუმულთა შემდგომად ვიხილოთ გამოწულილვით, რასა იტყჳს დანიელი ჩუენებათა მათ. განაჩინებს მათთჳს, რომელ-იგი ამათსა შემდგომად აღდგომად იყვნეს მეუფენი, გჳჩუენა აღსასრულსა ჟამთაჲსა მჴდომისა მისცა მოსლვაჲ და ყოვლისა ამის სოფლისა აღსასრული. აწ გამოიტყჳს ჩუენებასა მას ნაბუქოდონოსორისსა: „შენ, მეფე[2], იხილევდ, და აჰა კერპი ერთი დგა წინაშე შენსა, რომლისა თავი მისი იყო ოქროჲსაგან წმიდისა, მკლავნი და ბეჭნი მისნი ვეცხლისანი, მუცელი და ბარკალსხლნი სპილენძისანი, წჳვნი მისნი რკინისანი, ფერჴნი მისნი რკინისა და კეცისანი, ჰხედევდ[3], რამეთუ გამოსთქდა ლოდი ერთი ჴელშეუხე(182r)ბელად და სცა[4] კერპსა მას ზემდგომარესა ფერჴთა მათ რკინისათა და კეცისათა და დააწულილა სრულიად; მას ჟამსა შეიმუსრა კეცი იგი, და რკინაჲ იგი და პილენძი იგი და ვეცხლი იგი და ოქროჲ იგი, და იქმნა ვითარცა მტუერი კალოჲსაჲ დღეთა არისათა, და აღიღო იგი ძლიერებამან ქართამან, და ადგილი იგიცა არა იპოვა; და ლოდი იგი, რომელმან დამუსრა კერპი იგი, იქმნა მთა დიდ და განავსნა ცის კიდენი“[3*].

აწ შევატყუათ ამას დანიელისი იგივე ჩუენებაჲ და ორთაჲვე იგი ერთი ძალი გამოვაცხადოთ, რაჲთა იყვნენ ურთიერთას ერთობით მსგავს და ჭეშმარიტ, რამეთუ იტყჳს დანიელ ესრე[5]: „ვხედევდ, და აჰა ოთხნი ქარნი ცით გარდამოეტევნეს ზღუასა მას ზედა დიდსა, და ოთხნი მჴეცნი დიდნი გამოვიდეს ზღჳსა მისგან ფერად-ფერადნი: პირველი იგი ძუვი ლომი, და ფრთენი მისნი ვითარცა ორბისანი; ვხედევდ ვიდრემდის დასცჳვეს ფრთენი მისნი, და აღემართა ქუეყანისაგან, და ვითარცა ფერჴთა ზედა კაცისათა ვიდოდა, და გული კაცისაჲ მოეცა მას. და აჰა მჴეცი იგი მეორე მსგავსი დათჳსაჲ. და განდგა ერთკერძო, და სამნი ფერცხალნი პირსა მისსა. ვხედევდ და აჰა ესერა სხუაჲ მჴეცი ვი-

[1] უქროჲ. [2] მეფჱ. [3] ვხედევდ (ჰხ. Jer. 44). [4] დაეცა (და სცა Jer. 44). [5] ესრჱ.
[1*] ეს. 14,4—21. [2*] ეზეკ. 28,2—10. [3] * დან. 2, 31—35.

თარცა ვეფხი, და ოთხნი ფრთენი ბეჭთა მისთა ვითარცა მფრინვლისანი და ოთხი თავი მჴეცისაჲ მის. ამისა შემდგომად ვხედევდ, და აჰა მჴეცი იგი მეოთხჱ საშინელი და ძლიერი უმეტჱს; კბილნი მისნი რკინისანი და ფრცხილნი მისნი სპილენძისანი; შეშჭამდა და დააწულილებდა და ნეშტსა მას ფერჴითა დასთრგუნვიდა; და თავადი იგი იქცევის და საშინელ იყო უფროჲს სხუათა მჴეცთასა, რომელ უწინარეს იყვნეს მისა; და ათნი რქანი მას ზედა; და ვხედევდ რქათა მათ მისთა, და აჰა რქაჲ ერთი სხუაჲ მცირჱ აღმოვიდოდა მათ შორის, და სამნი რქანი მათგან განიფხურნეს წინაშე მისა; და თუალნი იყვნეს ვითარცა კაცისანი რქასა მას, და პირი იყო და (182v) იტყოდა დიდ-დიდსა. ვხედევდ, ვიდრემდე საყდარნი დაიდგნეს და ძუელი იგი დღეთაჲ დაჯდა; სამოსელი მისი სპეტაკ ვითარცა თოვლი, და თმაჲ თავისა მისისაჲ ვითარცა მატყლი წმიდაჲ; საყდარი მისი ვითარცა ალი ცეცხლისაჲ და ურმისთუალნი ეტლთა მისთანი ცეცხლ მგზნებარე[1]; მდინარჱ ცეცხლისაჲ დიოდა წინაშე მისა; ათასნი ათასთანი ჰმსახურებდეს მას და ბევრნი ბევრთანი დგეს გარემოჲს მისა; დივანი დაეგო და მატიანები განეღო. დაუტევებდ მას ჟამსა ჴმისა მისგან სიტყუათა მათ დიდ-დიდთა, რომელთა რქაჲ იგი იტყოდა, ვიდრემდე დაეცა მჴეცი იგი და მოისპო და კორცნი მისნი მიეცნეს დასაწუველად ცეცხლსა. და სხუათა მათცა მჴეცთა მთავრობაჲ იცვალა.

ვხედევდ ჩუენებასა ღამისასა, და აჰა ღრუბელთა თანა ცისათა ძჱ კაცისაჲ მომავალი, და მოიწია დაძუელებულისა მის დღეთაჲსა, და მას მიეცა ფლობაჲ და პატივი და მეუფებაჲ; ყოველნი ერნი, ტომნი ენად-ენადნი მსახურებდეს მას; უფლებაჲ მისი უფლება უკუნისამდე. და მეუფებაჲ მისი არა განქარდეს"[1*].

აწ რამეთუ ძნელ რაჲმე უჩნ რომელთამე გულისხმის-ყოფად ზრახვისაჲ ამის ძალი, არაჲ დაუმალო ამათგანი უწყებად მათა, რომელნი-იგი გონება-ცოცხალ იყვნენ. და რომელ-იგი თქუა: „ძუვი ლომი გამოვიდოდა ზღჳსა მისგან", ბაბილოვნელთა მეფისა მისთჳს თქუა. და ესე არს კერპისა მის ოქროჲსა[2] თავი; და რომელ-იგი თქუა: „ფრთენი მისნი ვითარცა ორბისანი", რამეთუ აღდგა მეფედ ნაბუქოდონოსორ და ღმრთისა მიმართ განლაღნა; და რომელ-იგი თქუა: „დასცჳვეს ფრთენი მისნი", ესე არს, რამეთუ მიეღო უფლებაჲ მისი და განიდევნა. და რომელ-იგი თქუა: „გული კაცისაჲ მოეცა მას", ესე არს, რამეთუ გულისხმა-ყო და შეინანა თავისა თჳსისაჲ, ვითარმედ კაცი არს, მისცა დიდებაჲ ღმერთსა.

და შემდგომად ამისა რომელ-იგი თქუა: „ვხედევდ მეორესა მას მჴეცსა მსგავსად დათჳსა", რომელ არიან სპარსნი; და რომელ-იგი თქუა: „სამნი ფერცხალნი პირსა მისსა"[3], სამნი იგი ნათესავნი გჳჩუენნა: სპარსთაჲ და მართაჲ, და ბაბილოვნელთაჲ*, [Jer. 44, 213v: ესე არს შემდგომად ოქროჲსა მის, ვეცხლი კერპსა მას. მესამე იგი მჴეცი, რომელ არიან ელამელნი, რამეთუ შემდგომად სპარსთასა ალექსანდრე მაკედონელმან დაიპყრა და დასცა დარიოს; ესე არს, რომელ იყო კერპსა მას სპილენძი იგი, და რომელ-იგი თქუა: „ოთხნი ფრთენი მფრინველისანი და ოთხი თავი მჴეცისაჲ

---

1 მგზნებარჱ. 2 უქროჲსა. 3 მისნი.

1* დან. 7, 2—14.

* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

მის“, განცხადებულად გჳჩუენებს[1], ვითარ განიყო ოთხად ნაწილად მეუფებაჲ იგი ალექსანდრესი; და რომელ-იგი თქუა: „ოთხი თავი“, ოთხთა მათ მეფეთა იტყჳს, რომელ-იგი მისგან იყვნეს, რამეთუ აღსასრულსა მას ალექსანდრესსა განიყო მეუფებაჲ იგი ოთხად ნაწილად.

და რომელ-იგი თქუა: „მჴეცი იგი მეოთხე საშინელი, კბილნი მისნი ვითარცა რკინისანი და ფრცხილნი მისნი ვითარცა სპილენძისანი“, ვინ-მე არიან ესე, არამედ ჰრომელნი, და ესე არს რკინაჲ იგი, რომელთა აწ უპყრიეს უფლებაჲ? რამეთუ „წჳვნი მისნი რკინისანი“. და აწ ამისა შემდგომად, რაჲ-მე დაგუშთების გამოძიებად, საყუარელნო, ხოლო სახე ფერჴთა მათ კერპისაჲ მის, რომელსა იყო რომელიმე რკინისაგან და იყო რომელიმე კეცისაგან შეზავებულ ურთიერთას? ზრახვით გჳჩუენებს[1] თითოთა მათგან ფერჴთაჲსა ათთა მათ მეფეთა, რომელ მისგან აღდგომად არიან, რომელთასა იტყჳს დანიელ: „ვხედევდ მჴეცსა მას და აჰა ათნი რქანი თავსა მისსა, რომელთაგან გამოჴდეს სხუაჲ, და სამნი მათგანნი მოსპნეს“, რომელ არს არა სხუა ვინ, არამედ ანტიქრისტე, რომელ-იგი აღდგომად (214r) არს; და მან ჰურიათაჲ იგი მეუფებაჲ აღადგინოს. და სამთა მათ რქათასა, რომელსა იტყჳს, ვითარმედ განმართ განიფხურნეს, სამთა მათ მეფეთასა გჳჩუენებს[1]. ეგჳპტისაჲ და ლჳბიელთაჲ და ეთიოპელთა[ჲ], რომელნი დასცნეს ბრძოლასა და მრე ექმნნეს; რამეთუ იყოს ფიცხელ, უნდილ და ლაღ, ურვაჲ და დევნაჲ ზედა წმიდათა მიაწიოს; რამეთუ ამაღლდეს მათ ზედა, რამეთუ იტყჳს დანიელ: „ვხედევდ რქათა მათ, და აჰა რქაჲ იგი ჰყოფდა ბრძოლასა წმიდათა მიმართ და განძლიერდა მათ ზედა, ვიდრე მოისპო მჴეცი იგი და წარწყმდა: ჴორცნი მისნი მიეცნეს დასაწუველად ცეცხლსა“.

რომლისა შემდგომად გამოჩნდეს ზეცით, ესე არს ლოდი იგი, რომელ ეცა კერპსა მას და დააწულილა იგი და ცვალა ყოველივე მეუფებაჲ და მისცა სუფევაჲ წმიდათა მაღლისათა; ესე არს, რომელ-იგი „იქმნა მთა დიდ და განავსნა ყოველნი ცის კიდენი“, რომლისათჳს იტყჳს დანიელ: „ვხედევდ ჩუენებასა[2] ღამისასა, და აჰა ღრუბელთა თანა ცისათა ვითარცა ძე კაცისაჲ მომავალი, და მოიწია დაძუელებულისამდე[3] დღეთაჲსა, და მას მიეცა ჴელმწიფებაჲ და პატივი და უფლებაჲ, და ყოველნი ერნი და ტომნი ენად-ენადნი[4] ჰმონებდეს მას; სუფევაჲ მისი სუფევა უკუნისამდე და უფლებაჲ მისი არა განირყუნეს“. ჴელმწიფებაჲ იგი ყოველი რამეთუ მამისა მიერ მოცემულ არს, ძესა ზედა გჳჩუენა[5], რომელ-იგი ზეცათა და ქუეყანისა და ქუესკნელთა[6] მეუფე არს და მსაჯულ ყოველთავე[7] ზეცათა[8], ამით, რამეთუ სიტყუაჲ გულისაგან მამისა წინაჲსწარ ყოველთასა იყო; და ქუეყანისათაჲ[9], რამეთუ კაცად კაცისაგან იშვა ზესკნელითა შობითა თჳსი იგი აღამი. და ქუესკნელთაჲ[6] ამით, რამეთუ მკუდართა თანა შეირაცხა და ხარებითა სულთა მათ წმიდათა და სიკუდილსა სიკუდილითა მით ძლევითა.

აწ ამათ ყოველთასა და ათთა თითოთა მათ კერპის მის, რომელ იყო სახე სოფლისპყრობისაჲ მის, და ათთა მათ რქათაჲ მჴეცისაჲ მის ათად ნაწილად განყოფილთაჲ, გულისჴმავყოთ განცხადებულად წინადადებული ესე და იხილე (214v) ესე შეტყუებული[10].

თავი კერპისაჲ მის ოქროჲსაჲ და ძუვი იგი ლომი ბაბილოვნელნი იგი იყვნეს უნდილნი; და მკლავნი იგი ვეცხლისანი და დათჳ იგი სპარსნი და მარნი; მუცელი იგი და ბარკალსხჳლნი სპილენძისანი და ვეფხი, რომელთა-იგი ალექსანდრესგან დაიპყრეს, არიან ელამელნი; წჳვნი იგი რკინისანი და მჴეცი იგი საშინელი ჰრომელნი არიან, რომელთა აწ უპყრიეს; და თითნი იგი ფერჴთანი, კეცი და რკინაჲ, და რაჲ არიან რქანი, რომელ განმზადებულ] (183r) არიან ყოფად? და რქაჲ იგი, რომელ სხუაჲ აღმოჴდეს მათგან, არს ანტექრისტე: ლოდი იგი, რომელ ეკუეთა კერასა მას და დააწულილა და რომელმან აღავსო ქუეყანაჲ, ქრისტე არს ზეცით გამოჩინებითა მით და მიწევნად სოფელსა ზედა საშჯელად.

საყუარელო, ამას შენ შიშით გაუწყებ განუზომელთა მათთჳს სიყუარულთა ქრისტესთა; და რომელნი- იგი უწინარეს ჩუენსა იყვნეს ნეტარნი იგი წინაჲსწარმეტყუელნი, უწყოდეს და ვერ იკადრეს განცხადებულად გამოთქუმად, რაჲთა არა საცთურ რაჲმე შეემთხჳოს ძეთა კაცთასა; არამედ ზრახვით გუაუწყეს იგავით განრჩუნვით, მოგვთხრეს, რომელთა[11] მათ გონებათა[12] უწყოდეს მეცნიე-

---

[1] გჳჩუჱნეს Jer—44. [2] ჩუჱნებასა Jer. 44. [3] დაძუჱლებულისამდე Jer. 44. [4] ერნი, ტომნი და ენად-ენად Jer. 44. [5] გჳჩუჱნა Jer. 44. [6] ქუჱსკნელთაჲ Jer. 44. [7] ყოველთავე Jer. 44. [8] ზეცათაჲ Jer. 44. [9] თქუენისათა. Jer. 44 [10] შეტყუჱბული Jer 44. [11] რლ῀თაჲ. [12] გონებათაჲ.

რად; რაოდენ არა უფროჲს ჩუენდა შრომა არს ესე, რამეთუ მათსა ამას ზრახვით თქუმულსა განცხადებულად შეტყუებით გაუწყებთ. აწ იხილეთ, რაჲ-იგი აღსასრულსა მას შემთხუევად არს უკეთურთა, ურწმუნოთა და შეგინებულთა, და ვითარ სახედ რისხვაჲ იგი ღმრთისაჲ მოიწიოს მათ ზედა წინაჲსწარ განკითხვისა, განმზადებული[1] იგი სატანჯველი.

განიღჳძე, აღდეგ, წარმოდეგ, ნეტარო ესაია, მითხარ განცხადებულად, რასა სწინაჲსწარმეტყუელებდ ქალაქისა მისთჳს დიდისა ბაბილოვნისა. რამეთუ იტყოდე იერუსალჱმისათჳსცა, და აჰა აღსრულებულ არს; რამეთუ განცხადებულად და ურიდებელად ეტყოდე: „ქუეყანაჲ ეგე თქუენი ოჴერ; ქალაქნი თქუენნი ცეცხლით მომწუარ; სოფლებსა [თქუენსა] თქუენ წინაშე უცხონი შეშჭამდენ; მოოჴრებულ და დამჴობილ იყოს უცხოთა მიერ; დაშთომილ და დატევებულ იყოს ასული ეგე სიონისაჲ, ვითარცა ტალავარი მყოდოლთაჲ, და ვითარცა ლოგინი ხილისმცველთაჲ შორის ნესოვანსა და ვითარცა ქალაქი შეცვული“[1*]. აწ არა აჰა ესერა ყოფილ არს ესე ყოველი? რამეთუ აღსრულებულ არიან შენ მიერნი იგი თქუმულნი. არა-მე მოოჴრებულ[2] არსა ჰურიასტანისა იგი სოფელი? არა-მე ცეცხლით მომწუარ არსა განსაწმედელი იგი? არა-მე დამჴობილ არიანა ზღუდენი იგი? არა-მე დავაკნეს ქალაქნი იგი? არა-მე (183v) ქუეყანასა მათსა უცხონი შეშჭამენა? არა-მე ქუეყანაჲ ჰრომთა უპყრიესა? ამისთჳს მოგიძულეს შენ უშჯულოთა მათ, და აღოჴრდეს, რამეთუ ქრისტე ჯუარს-აცუეს; მოჰკუედ ქრისტეს თანა, არამედ ცხოველ ხარ მის თანა.

აწ ვინ-მე თქუენგანი უფროჲს შევიყუარო? არამედ ეგრევე მეცა ქვითა დაქოლვილ; ეგრევე დანიელცა წამებსვე, და შენ, დანიელ, უმეტეს ყოველთასა გაქებდე? არამედ იოვანეცა არავე ტყუვის, და უფროჲსღა იგი, რომელ თქუენდა მიმართ ითქუა სიტყუაჲ იგი. რამეთუ მოჰკუედით ქრისტეს თანა, არამედ ცხოველ ხართ ღმრთისა თანა. გესმოდენ და გიხაროდენ: აჰა თქუენგან თხრობილნი იგი ჟამთა მათ ყოფილნი აღესრულნეს, რამეთუ იხილენით პირველად ესენი და მერმე შემდგომად ესრეთვე მოახარეთ ყოველთა ნათესავთა ღმრთისა იგი სიტყუანი და მაუწყეთ ყოველთა ნათესავთა. წინაჲსწარმეტყუელად გამოშჩნდით, რაჲთა ყოველთა განრინებად შემძლებელ იყვნეთ, რაჲთა ესრეთ ნანდვლვე წინაჲსწარმეტყუელი იგი ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი შეირაცხოს, რაჟამს განმზადებულთა მათ ყოფადთათჳს წინაჲსწარ ქადაგებდეს და წარსრულთასაცა გჳჩუენებს. კეთილისა მოძღურისა ყოველნივე ყოფილ ხართ მოწაფე[3]; ამისთჳს ვითარცა თქუენ ცხოველთა და ღირსთა გეტყჳ, რამეთუ აჰა, გაქუსცა ცხორებაჲ იგი და განურყუნელებისაჲ იგი, რომელ დგას და გემარხვის, ზეცისაჲ იგი გჳრგჳნი.

მარქუ მე, ჵ ნეტარო დანიელ, დააწყნარე გონებაჲ ჩემი, გლოცავ წინაჲსწარმეტყუელებად ძუვ[4] ლომისა მისთჳს, რამეთუ ტყუე იყავ: მითხარ განმზადებულთა მათცა, დათჳსა მისთჳს, რომელ სოფელსა შინა იყავ და იხილე ესე ყოფილი; და მერმე შემდგომად მითხრობდ მე ვეფხისა მისთჳს, და ვინაჲმე არნ ესე შენდა ცნობაჲ ყოფადისაჲ მის: რამეთუ აჰა, დაძინებულ იყავ მას ჟამსა. ვინ გასწავა შენ ესე, არამედ მან, რომელმან დაგბადა შენ მუცელსა დედისა შენისასა სიტყუამან? რამეთუ სთქუ და არა

[1] განმზადებულისა. [2] მოუჴრებულ. [3] მოწაფჱ. [4] ძოვ.
[1*] ეს. 1, 7—8.

სტყუვე, რამეთუ აღდგა ვეფხი იგი, მოვიდა ვაცი იგი თხათაჲ, სცა ვერძსა მას და შემუსრნა რქანი მისნი და დატკებნა იგი* [Jer. 44. 215v: ფერჯითა. და იგი დგა და აღმაღლდებოდა; და დაცემასა მას მისსა აღმოუჴდეს ოთხნი რქანი მისგან. გიხაროდენ, ნეტარო დანიელ, არა სცეთ, ყოფილ არს ესე ყოველი.

და შემდგომად ამისა გუთხრობ მჴეცისა მისთჳს მეოთხისა: „საშინელ და საზარელ, კბილნი მისნი რკინისანი და ფრცხილნი მისნი სპილენძისანი. შეშჭამს და დააწულილებს და ნეშტსა მას ერთბამად ფერჯითა დასტკებნინ“. და თუ უპყრიეს აწ რკინასა მას, და თუ შეჰმუსრავს ყოველსავე და დააწულილებს, და თუ დაიმორჩილნეს იგინი, რომელთა არა უნდეს, და თუ ვხედვიდეთ ჩუენ მათ და თუ ვადიდებდეთ ღმერთსა შენგან სწავლულნი, არამედ რამეთუ წინა-გჳც უკეთურისა მისთჳს, წარმოდეგ და თქუ, ჵ ნეტარო ესაია. ვიხილოთ, რასა იტყჳს ბაბილოვნისათჳს: „გარდამოჴედ, დაჯედ ქუეყანასა, ქალწულო, ასულო ბაბილოვნისაო, დაჯედ, ასულო ქალდეველთაო. არღარა იწოდო ფუფუნეულ და ჩჩჳლ. მოიხუენ[1], ფქვილნი და ფქევდ ფქვილსა, მოხსაჳ სარწყუნელი შენი; აღიკრიბენ მჴცენი[2] შენნი, გამოაჩინენ წჳვნი შენნი, წიაღჴედ მდინარესა. გამოჩნდეს სარცხჳნელი შენი; განცხადნენ საყუედრელნი[3] შენნი; რამეთუ წესი იგი შენგან გამოიღონ და შენ არღარა მიგცე ჴელთა კაცთასა, იტყჳს იგი, რომელმან გიჴსნეს შენ, უფალმან საბაოთ, წმიდამან ისრაჱლისამან. დაჯედ დაჴსნილი, შევედ ბნელსა ასული ეგე ქალდეველთაჲ და არღარა გერქუას ძლიერება მეუფებისა. განმარისხე ერსა ჩემსა ზედა, შეაბილწე სამკჳდრებელი ჩემი. მე მიგცენ იგინი ჴელთა შენთა და შენ არა ჰყავ მათთჳს წყალობა, არცა ერთისა მათგანისათჳს, მოხუცებულისა მის უღელი დაა (216r) მძიმე ფრიად და სთქუ, უკუნისამდე იყოს ჴელმწიფებაჲ ჩემი. არა გულისჴმა-ჰყავ გულსა შენსა და არა მოიჴსენე შემდგომი იგი. გესმოდენ ესე, რომელ-ეგე ჰზი ფუფუნეულად, რომელ-იგი ესავ თავსა და იტყჳ: მე ვარ და სხუა არავინ არს ჩემსა გარეშე. არა ვჯდე ქურივად და ობლებაჲ არა ვიხილო. ხოლო აწ მოიწიოს შენ ზედა ორივე ესე ერთსა დღესა, ქურივებაჲ და უმკჳდრებაჲ მოიწიოს შენ ზედა მეყსეულად გრძნებითა შენითა ძლიერებასა ზედა მზმნელთასა და მსახრვალთა შენთასა და სიმრავლესა ზედა მეძვობისა შენისასა, რამეთუ შენ სთქუ: მე ვარ, და სხუა არავინ არს. და იყოს მრუშებაჲ შენი შენდა სირცხჳლ, რამეთუ სთქუ გულსა შენსა: მე ვარ. და მოიწიოს შენ ზედა წარსაწყმედელი, და არა გულისჴმა-ჰყო; და თხარონ შენ წინაშე მთხრებლი და შთაჰვარდე მას. და მოიწიოს შენ ზედა გლახაკებაჲ, და არღარა განჰმართლდე. და მოიწიოს შენ ზედა საცთური, და ვერ გულისჴმა-ჰყო; და მოსავ იყო შენ ჴელთა მიმართ მზმნელთასა[4] და მსახრვალთასა[4] და სიმრავლესა გრძნებასა შენისასა, რომელსა შეუდეგ სიყრმით შენითგან, რომელნი არარაჲ სარგებელ გეყვნეს შენ. დაელიე ზრახვათა შენთა; აწ დადეგ და გიჴსნედ შენ ვარსკულავის მზმნელთა მათ, რომელ-იგი იზმნიედ ვარსკულავთა, გითხრედ შენ, რაჲ-იგი განმზადებულ არს მოსლვად შენ ზედა, რამეთუ აჰა ყოველნივე ვითარცა ქარქუეტნი ცეცხლითა დაიწუნენ და ვერ განირინნენ სულნი თჳსნი ალისა მისგან, რამეთუ დაგიფენიეს ნაკუერცხალი[5] ცეცხლისაჲ. დაჯედ მას ზედა, და იგი იყოს შენდა შეწე; დაშურა ცვალებული სიყრმითგან; კაცი გზასა თჳსსა შესცთა, და შენდა არღარა იყოს ხსნა“[1*]. აწ ამისთჳს იტყჳს ესაია. და ვიხილოთ, მსგავსად თუ ამისა ღაღადებს იოვანე, რამეთუ ესე პატმოსს ჭალაკსა შინა იყო, და იხილა ხილვაჲ საშინელი ზრახვათაჲ; რამეთუ მითხრობითა უხუად და უშურველად სხუათაცა ასწავებს. მითხარ მე, ჵ ნეტარო იოვანე, მოციქული ეგე და მოწამე უფლისაჲ, რაჲ იხილე ანუ რაჲ გესმა ბაბილოვნისათჳს. (216v) განილჳძე და თქუ რამეთუ ესე შენ განგიყენებს და განგიშორებს რისხვით. და თქუა: „მოვიდა ერთი შჳდთა მათ ანგელოზთაგანი, რომელთა აქუნდეს შჳდნი იგი სასუმელნი, და მეტყოდა მე და მრქუა: მოვედ] (184r) და გიჩუენო შენ სატანჯველი მეძვისა მის დიდისაჲ, რომელი-იგი მისრულ არს და ზის ზედა წყალთა მრავალთა, რომლისა თანა შეიბილწნეს მეუფენი ქუეყანისანი, დაითრვნეს მკჳდრნი ქუეყანისანი მეძვობისა მისისაგან. და მიმიყვანა მე უდაბნოდ სულითა წმიდითა; და ვიხილე დედაკაცი ერთი მჴეცსა-

[1] მოიხუჱნ Jer. 44. [2] მჴეცნი Jer. 44. [3] საყუჱდრელნი Jer. 44. [4]-თაჲსა Jer. 44. [5] ნაკუჱრცხალი Jer. 44.

[1*] ეს. 47,1—15.

* ეს სიტყვა ჩამატებულია.

ზედა მატლსა[1], და აქუნდა სახელები, თავნი შჳდნი და რქანი. და დედაკაცსა მას შეემოსა ძოწეულ და მეწამული და ოქროლესულად[2] ქვითა პატიოსნითა და მარგალიტითა, და აქუნდა ჴელსა მისსა სასუმელი სავსე საძაგელითა და სიბილწითა კერპთმსახურებითა ქუეყანისაჲთა; და შუბლსა მისსა დაწერილ იყო ზრახვაჲ, ბაბილოვნ დიდი იგი, დედაჲ მეძავთაჲ და საძაგელთა ქუეყანისათაჲ.

და ვიხილე დედაკაცი იგი დამთრვალი წმიდათაჲთა* და სისხლითა იესუჲსითა; და ვითარცა ვიხილე იგი, დამიკჳრდა და დავსულბი. და მრქუა მე ანგელოზმან მან: რაჲსა დაგიკჳრდა? მე გითხრა შენ ზრახვაჲ დედაკაცისაჲ მის და მჴეცისა მისთჳს, რომელსა აქუს იგი, რომლისაჲ-იგი არს შჳდი თავი და ათნი რქანი. და მჴეცი იგი, რომელ იხილე, იყო და არა არს, რომელ განმზადებულ არს გამოსლვად უფსკრულთაგან და მისლვად წარსაწყმედელად; და დაჰკჳრდეს მკჳდრთა ქუეყანისათა, რომელთანი არა დაწერილ არიან სახელნი წიგნთა შინა ცხოველთასა დასაბამითგან სოფლისაჲთ, და მჴეცი იგი, რომელ იხილე, რომელ იყო და არა არს.

და არს აქა გულისხმისყოფაჲ, რომელსა აქუს მეცნიერებაჲ. შჳდნი იგი თავნი შჳდნი მთანი არიან, რომელთა ზედა დედაკაცი იგი ზის, და მეფენი შჳდნი არიან; ხუთნი იგი წარჴდეს, ერთი იგი არს, ერთი იგი არღა მოსრულ არს, და ოდეს მოვიდეს, მცირედ ჟამ ოდენ დგეს. და მჴეცი იგი, რომელ იყო და არა არს, და იგი თავადი მეოთხჱ და შჳდთა მათგან არს და წარსაწყმედელად მივიდეს. და ათნი იგი რქანი, რომელ იხილენ, ათნი მეფენი არიან, რომელთა არღა დაუპყრიეს უფლებაჲ, არამედ ჴელმწიფებაჲ მიეცეს ვითარცა მეუფეთა (184v) ერთსა ჟამსა მჴეცისა მის თანა. ესენი ერთნება იყვნენ და ერთი ძალი აქუნდეს და ჴელმწიფებასა მას მჴეცსა მას უჩემებდენ. ამათ კრავსა მას ბრძოლა უყონ და კრავმან მან სძლოს, რამეთუ უფალი უფლებათაჲ და მეუფე მეუფეთაჲ არს იგი, და რომელნი მისა წოდებულ არიან, რჩეულნი და მორწმუნენი. და მრქუა მე: წყალთა მათ, რომელთა ჰხედევდ, სადა-იგი როსპიკი ზის, არიან ერნი მრავალნი და ტომნი და ნათესავნი. და ათთა მათ რქათა, რომელთა ჰხედევდ და მჴეცსა მას, ამათ მოიძულონ როსპიკი იგი და უდაბნოდ და ოჴრად დადვან იგი განშიშულებული და ჴორცნი მისნი შეჭამნენ, და იგი დაწუან ცეცხლითა. რამეთუ ღმერთმან დადვა გულსა მათსა აღსრულებად ნებისა მისისა და იყვნენ ერთნება, და მისცენ ჴელმწიფებაჲ თჳსი მჴეცსა მას, ვიდრემდე აღესრულნენ სიტყუანი იგი ღმრთისანი. და დედაკაცი იგი, რომელ იხილე, არს ქალაქი იგი დიდი ბაბილოვნი, რომელსა აქუს ჴელმწიფებაჲ მეუფეთა ზედა ქუეყანისათა.

ამისა შემდგომად ვხედევდ სხუასა ანგელოზსა გარდამომავალსა ზეცით, რომელსა აქუნდა ჴელმწიფებაჲ დიდი. და ქუეყანაჲ განათლდა დიდებითა მისითა. ღაღად-ყო ჴმითა დიდითა და თქუა: დაეცა, დაეცა ბაბილოვნი დიდი და იქმნა საყოფელ ეშმაკთა და შესავედრებელ მდაბურთა ბილწთა, უკეთურთა და საძაგელთა; რამეთუ გულისწყრომითა მთრვალობისა მისისაჲთა დაეცნეს ყოველნი წარმართნი და მეუფენი ქუეყანისანი მისა მიმართ შეიგინნეს, და ჴელმწიფენი ქუეყანისანი სიმრავლისაგან ძლიერებისა მისისა განლაღნეს. და მესმა ჴმაჲ ზეცით გარდამო და თქუა: გამოვედ მაგისგან ერი ეგე ჩემი, რაჲთა არა შეეძინეთ ცოდვათა მაგისთა. და გუემასა მაგის თანა ნუ მიიღებთ, რამეთუ დაიზჳნნეს

[1] მატლსა (მატჳლსა Jer. 44.). [2] უქრო.

* ასეა. უნდა იყოს „სისხლითა წმიდათაჲთა“ (ჟ. გარითის შენიშვნა).

ცოდვანი მაგისნი ვიდრე ცადმდე. და მოიჴსენნა ღმერთმან უწესოებანი მა-
გისნი.
მიაგეთ მაგას, ვითარცა-იგი გიყო თქუენ. და დაშჯიდით ორწილ საქმეთა
მაგისთაებრ. ასუთ მაგას სასუმლითა მითვე, რომლითა გასუა თქუენ. რავდენ-
ცა განიდიდა თავი (185r) თჳსი და განლაღნა, ეგოდენცა შეამთხჳეთ მას ტანჯვაჲ
და გლოვაჲ, რამეთუ იტყჳს გულსა თჳსსა: ვჯდე დედოფლად და ქურივ არა
ვარ, და მგლოვარე[1] არა ვიყო. ამისთჳს ერთსა დღესა შინა მოიწიოს მის ზედა
სიკუდილი და გლოვაჲ, და ცეცხლითა შეიწუეს. რამეთუ ძლიერ არს უფალი,
რომელმან დასაჯოს იგი. და იხილონ და ტიროდიან მის ზედა მეუფენი ქუეყა-
ნისანი, რომელნი შეიბილწნეს მის თანა და უკეთურებით შეასხმიდეს, რაჟამს
იხილონ კუამლი[2] აღმავალი შემწუველი მას ზედა, განშორებულად დგენ შიშისა
მისთჳს ტანჯვათა მისთაჲსა და თქუან: ვაჲ, ვაჲ, ქალაქი დიდი ბაბილოვნი,
ქალაქი ძლიერი, რამეთუ ერთსა დღესა მოიწინეს დაშჯანი შენნი. და ვაჭარნი
ქუეყანისანი ტიროდიან და იგლოვდენ მას ზედა, რამეთუ საფარდული მათი
არავინ მიიფარდოს. საფარდული ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ, ქვათა პატიოსან-
თაჲ და მარგალიტი და ზეეზი და ძოწეული და შარი და მეწამული და ყოვე-
ლი ძელი თივინონი და ყოველი ჭურჭელი პილოჲს ძუალისაჲ და ყოველი ჭურ-
ჭელი ძელთაგან პატიოსანთა[3] და პილენძისაჲ და რკინისაჲ და მარმარინოჲსაჲ,
და კილამოჲ და საკუმეველი და ნელსაცხებელი და გუნდრუკი და ღჳნოჲ და ზე-
თი და სამინდოჲ და ზროხაჲ და ცხოვარი და ცხენი ეტლთაჲ და საჯედართაჲ
სარგებელად კაცთა. და ხილი იგი გულის სათქუმელი წარვიდა შენგან და არღა-
რა ჰპოვო იგი.
ვაჭარნი იგი ამისნი, განდიდებულნი ამისგან, განშორებულად დგენ შიში-
სათჳს ტანჯვათა მისთაჲსა; ტირილით და გლოვით იტყოდიან: ვაჲ, ქალაქი იგი
დიდი, რომელსა შეემოსა ზეეზი და ძოწეული და მეწამული, და მოძერწულ
ოქროჲთა და ქვითა პატიოსნითა და მარგალიტითა. რამეთუ ერთსა ჟამსა აღი-
ოჴრა ეგოდენი იგი სიმდიდრჱ და ყოველნივე მენავენი და ყოველივე ნავთა ში-
ნა პირად-პირადი და ყოველნივე ზღუასა მავალნი შორს დადგენ და ღაღადებ-
დენ და ჰხედვიდენ კუამლსა მას აღმავალსა შემწუველსა მის ზედა და თქუან:
ვინ-მე არს მსგავს დიდისა მის ქალაქისა ბაბილოვნისა? და გარდაისხნ მიწაჲ
თავსა და გოდებდენ (185v) ტირილით და წუხილით. და თქუან: ვაჲ, ვაჲ, ქა-
ლაქი დიდი, რომლისაგან განმდიდრდეს, [რომელნი ვიდოდეს][4] ნავითა ზღუასა
პატიოსნებითა მისითა, რამეთუ ერთსა ჟამსა აღიოჴრნენ.
გიხაროდენ ცათა მას ზედა, და წმიდათა წინაჲსწარმეტყუელთა და მოცი-
ქულთა, რამეთუ საჯა ღმერთმან საშჯელი თქუენი მას ზედა. და აღიღო ანგე-
ლოზმან ერთმან ქვაჲ ვითარცა ფქვილი ერთი დიდი და შთააგდო[5] ზღუასა. და
თქუა: ესრეთ შთავრდომილი დაინთქას ბაბილოვნი დიდი იგი ქალაქი და
არღარა იპოოს, და ჴმაჲ ქნარისაჲ და შემასხმელთაჲ და სტჳრთაჲ არღარა ის-
მეს შენგან, და ყოველივე მეცნიერებაჲ ჴელოვანთაჲ არღარა იპოოს შენ თანა,
და ჴმაჲ ფქვილისაჲ არღარა ისმეს შენგან, და ნათელი სანთლისაჲ არღარა
იპოოს შენ თანა, და ჴმაჲ სიძისა და სძლისაჲ არღარა ისმეს შენგან. რამეთუ
ვაჭარნი შენნი იყვნეს დიდ-დიდნი ქუეყანისანი, რამეთუ გრძნებითა შენითა

1 მგლოვარჱ. 2 კუალი. 3 პატიოსანთაჲ. 4 რომელნი ვიდოდეს Jer. 44. 5 შთააგო (შთა-
აგდო Jer. 44).

შეაცთუნენ ყოველნი ნათესავნი. და შენ თანა სისხლი წინაჲსწარმეტყუელთაჲ და წმიდათაჲ იპოვა და ყოველთა მომწყდართაჲ შენგან“[1*].

აწ ტანჯვათა მათთჳს და რაჲ-იგი მოწევნად არს მის ზედა აღსასრულისა ჟამთა მათგან, რომელნი აღდგომად არიან მათ ჟამთა მძლავრნი, განწილებულსა მას საშჯელსა განცხადებულად სიტყუაჲ ესე გამოაჩინებს. თანა-გუაც ჟამისა მისცა ჭეშმარიტად გამოჩინებად, რომელსა ჟამსა იყოს ესე და ვითარ რქაჲ იგი მცირჱ მათ შორის აღმოჴდეს. რამეთუ რკინისათა მათ წჳვთა, რომელთა აწცა უპყრიეს და ფერჴთა მათ კოჭთა და თითთა მიწევნულსა, მსგავსად კერპისა მის გამოჩინებისა და მჴეცისა მის საშინელად ხილვისა, ვითარ სახედ წინაჲსწარ მოგუეუწყა, რომელსა ჟამსა რკინაჲ იგი და კეცი ერთად შეიზავოს? და გჳჩუენებს დანიელი, რაჲ-იგი წინა გჳც, რამეთუ თქუა: „დადვას აღთქუმაჲ მრავალთა თანა შჳდეულ ერთ. და იყოს კერძოსა მას შჳდეულისასა, აღჴოცნენ აღნათქუემნი და მსხუერპლნი“[2*]. აწ ერთისა მის კერძოსა შჳდეულისასა აღსასრულსა ყოვლისა სოფლისასა (186r) რომელ ყოფად არს, გამოაცხადა, რომლისა შჳდეულისაჲ კერძოჲ იგი მიიღონ. და ორნი იგი წინაჲსწარმეტყუელნი ენუქ და ელია, რამეთუ იგინი ქადაგებდენ „ათას ორას სამეოც დღე[1], შემოსილნი ძძითა[2]“[3*], სინანულსა ერსა მას და ყოველთა წარმართთა მისცემდენ. და უთხრობდენ ორსა მას მოსლვასა უფლისა ჩუენისა და მჴსნელისა იესუ ქრისტესსა, ვითარცა-იგი წინაჲსწარმეტყუელთა მიერ გუეუწყა: პირველი იგი მსგავსად ჴორცთა მათ შეურაცხად: „და არა იყო ხილვაჲ მისი, არცა შუენიერებაჲ, არამედ ხილვაჲ იგი მისი შეურაცხ და უპატიო უფროჲს ყოველთა კაცთა. კაცი გუემასა შინა იყო და იცის მან დათმენაჲ სალმობათაჲ, იგინა და არა შეირაცხა“[4*]. ხოლო მეორედ მოსლვაჲ იგი მისი ქადაგებულ არს დიდებით, ვითარ მოვიდეს ზეცით ძალითურთ და ანგელოზებით და მამულითა მით დიდებულებითა, ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „მეუფჱ დიდებით იხილოთ“[5*]. ვითარცა-იგი თქუა: „ვხედევდ ღრუბელთა ზედა ვითარცა ძჱ კაცისაჲ მომავალი. და ვიდრე დაძუელებულისა მის დღეთაჲსა მოიწია და მას მიეცა პატივი და დიდებაჲ და ყოველთა ზედა მეუფებაჲ. ყოველნი ტომნი ენად-ენადნი ჰმონებდენ მას. მეუფებაჲ მისი მეუფება უკუნისამდე, რომელი არა განირყუნეს“[6*]. ამისთჳსცა ორნი წინამორბედნი ქადაგნი, პირველი იგი ქადაგი იოვანე, ძჱ ზაქარიაჲსი, ყოვლითავე წინამორბედ და ქადაგ მჴსნელისა მის იქმნა და მიმოდებითა მით ყოველთა მიმართ ჴსნისაჲ იგი ნათელი სოფელსა შინა გამოჩინებულ; რამეთუ წინაჲსწარ სრბად იწყო მუცელსა დედისა თჳსისასა, წინაჲსწარ იშვა ელისაბედისგან, რაჲთა მათცა, რომელნი მუცელსა დედისასა იყვნენ ჩჩვლნი, უჩუენოს ყოფადისა მისთჳს სულითა წმიდითა ქალწულითა ახალი იგი შობადი. ამას ესმა მოკითხვაჲ იგი მარიამისი, რამეთუ აღიმღერნა მუცელსა დედისასა სიხარულით[7*], რამეთუ ჰხედვიდა მიდგომილ ღმრთისა სიტყუასა. და მაშინღა ქადაგებით უდაბნოდ განვიდოდა; ნათლისცემასა მას სინანულისასა ერსა მას მიუთხრობდა, (186v) წინაჲსწარ აუწყებდა ჴსნასა მას, რომელნი ვითარცა უდაბნოსა სოფელსა შინა განკაფულ იყვნეს წარმართნი. ამისა შემდგომად იორდანესა[3] ზედა უჩუენა პირის-პირ მჴსნელი იგი და თქუა: „აჰა, კრავი ღმრთისაჲ, რომელმან აღიხუნეს ცოდვანი სოფლისანი“[8*]. რამე-

---

[1] დღჱ. [2] ძალითა. („ძძითა“ აღდგენილია ციტატის მიხედვით). [3] იურდანესა.

[1*] აპკ. 17,1—18 24. [2*] დან. 9,27. [3*] აპკ. 11,3. [4*] ეს. 53,2—3. [5*] ეს 33, 17. [6*] დან. 7,13—14. [7*] შდრ. ლ. 1, 41, 1, 44. [8*] ი.1, 29.

თუ ესე პირველად მიიწია მათა, რომელნი ჯოჯოხეთს იყვნეს, ქადაგებად მათა, მოკლული ჰეროდესგან, ქადაგყოფილ. და მუნ მიაუწყა განმზადებულისა მის უფლისა შთასლვაჲ გამოჴსნადთა მათთჳს გამოჴსნითა წმიდათა მათ სულთასა ჴელთაგან სიკუდილისათა.

ხოლო რამეთუ დასაბამი აღდგომისაჲ მჴსნელი იგი იყო, [და რამეთუ უფლისა ხოლო წეს იყო]* აღდგომაჲ მკუდრეთით, რომლითა საშჯელი ყოველსა ზედა სოფელსა მოწევნად არს. რამეთუ რომელნი-იგი ღირსად შურეს, ღირსად მისგანცა იდიდნენ, კეთილისა მისგან თანა-მოღუაწისა, პირველად ასპარეზთაჲ მათ[...]** აღსრულებულისა[1] მის ზეცად და მარჯულ ღმრთისა და მამისა დაჯდომისა და მერმე აღსასრულსა სოფლისასა მსაჯულად გამოჩინებისა. თანააც ქადაგთა მათ მისთა წინაჲსწარ მოსლვად, რამეთუ კეთილად ჴელითა მალაქია წინაჲსწარმეტყუელისაჲთა იტყჳს: „მივავლინო თქუენდა ელია თეზბელი წინაჲსწარმოსლვამდე დღისა მის უფლისა დიდისა და განჩინებულისა, რომელმან მოაქცინეს გულნი მამათანი შვილთა მიმართ და დაუმორჩილებელნი მეცნიერებასა სიმართლისასა. ნუუკუე მოვიდე და დავსცე ქუეყანაჲ ერთბამად“[1*]. აწ ესენი მოვიდენ და ქადაგებდენ განმზადებულთა მათ ყოფადთათჳს ზეცით გარდამო ქრისტეს გამოჩინებისა მისთჳს, რომელნი ჰყოფდენცა სასწაულებსა და ნიშებსა. ვინ უწყის, გან-ხოლო-თუ-აკრძალნენ და მოაქცინენ კაცნი სინანულად გარდარეულებათა მათ უკეთურებათა და უშჯულოვებათა მათთათჳს. რამეთუ იტყჳს იოვანეცა: „მივსცნე ორთა მათ მოწამეთა ჩემთა, რომელნი წინაჲსწარმეტყუელებდენ, დღენი ათას ორას და სამეოც, შემოსილნი ძაძითა[2]“[2*]. ესე არს კერძოჲ შჳდეულისაჲ მის, რომელ თქუა დანიელ. „ესე არიან ორნი იგი ზეთისხილნი და ორნი იგი სასანთლენი, რომელნი დგანან წინაშე უფლისა [ყოვლისა][3] ქუეყანისა. და თუ ვისმე უნდეს მათა ვნებად, (187r) ცეცხლი გამოჴდეს პირისაგან მათისა და შეჭამნეს მტერნი მათნი. ამათ აქუნდეს ფლობა დაჴსვად ცისა, რაჲთა არა იყოს წჳმაჲ დღეთა წინაჲსწარმეტყუელებისათა და ჴელმწიფებაჲ აქუნდეს წყალთა ზედა გარდაქცევად სისხლად და დაცემად ქუეყანისა ყოვლითა დაცემითა, რაოდენცა[4] უნდეს. და რაჟამს აღასრულონ სრბაჲ მათი და წამებაჲ მათი, — რასა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი? — „მჴეცი იგი, რომელ გამოვიდოდა ზღჳსა მისგან, ბრძოლა-სცეს მათ და ერეოდის მათ და მოწყჳდნეს იგინი“[3*] მისთჳს, რამეთუ არა ინებონ დიდებისა მიცემად მჴდომსა მას, — ესე არს, რომელ-იგი აღმოჴდა მცირჲ იგი რქაჲ, — რომელმან აღიმაღლოს გული თჳსი, აღმაღლდეს და განიდიდებდეს თავსა თჳსსა ვითარცა ღმერთი; სდევნიდეს წმიდათა და ჰგმობდეს ქრისტესა, ვითარცა იტყჳს დანიელ: „ვხედევდ რქასა მას და აჰა, თუალნი ვითარცა კაცისანი, და პირი იყო და იტყოდა დიდ-დიდსა. და აღაღო პირი თჳსი გმობად ღმრთისა. და რქაჲ იგი ჰყოფდა ბრძოლასა წმიდათა მიმართ. და განძლიერდებოდა მათ ზედა, ვიდრემდე მოისპო მჴეცი იგი და წარწყმდა და ჴორცნი მისნი მიეცნეს დასაწუველად ცეცხლსა[4*].

არამედ რამეთუ თანა-გუაც სრულიად გამოძიებად მისთჳს და თხრობად, და ვითარცა სული იგი წმიდაჲ რიცხჳთ რაჲთმე სახელსა მასცა გამოაცხადებს,

---

[1] აღსრულებულისაჲ. [2] ძალითა (შდრ. შენ. 2, გვ. 282). [3] ყოვლისა Jer. 44. [4] რაოდენცა.

[1*] მალ. 4,5—6. [2*] აპკ. 11,3. [3*] აპკ. 11,4—7. [4*] დან. 7, 8,11.

* „და... იყო“ აკლია ხელნაწერში. აღდგენილია Jer. 44-ის მიხედვით.

** აქ სიტყვა აკლია. მომდევნო ტექსტი („აღსრულებისა... გამოჩინებისა“) შერყვნილი უნდა იყოს (შდრ. ჟ. გარითის გამოცემა, გვ. 99, შენ XLVI, 2 5)

განცხადებულად მისთჳს გითხრათ. რამეთუ იტყჳს იოვანე ესრე: „და ვიხილე სხუაჲ მჴეცი, რომელი გამოვიდოდა ქუეყანით და დგეს ორნი რქანი მსგავსად კრავისა და იტყოდა, ვითარცა ვეშაპი, და ჴელმწიფებასა პირველისა მის მჴეცისასა ჰყოფდა წინაშე მისა. და დავას ქუეყანაჲ და მკჳდრნი მისნი, რაჲთა თაყუანის-სცენ მჴეცსა მას პირველსა, რომლისაჲ განიკურნა წყლულებაჲ თჳსი. და ჰყოფდეს სასწაულსა დიდ-დიდსა. რამეთუ ცეცხლიცა აწჳმოს რეცათუ ზეცით ქუეყანად თუალთა წინაშე კაცთა და შეაცთუნნეს მკჳდრნი ქუეყანისანი სასწაულთა მათთჳს, რომელ მიეცნენ მას[1] ყოფად წინაშე მჴეცისა მის, რამეთუ ჰრქუას მკჳდრთა ქუეყანისათა გამოსაქმედ ხატი მჴეცისაჲ მის, რომელსა აქუნდეს წყლულებაჲ მახჳლითა და დადგა. და მიეცა სული ხატსა მას (187v) მჴეცსა და იყოს, რომელთა არა თაყუანის-სცენ ხატსა მას მჴეცსა, მოწყდენ. და ყვნეს თჳსა მცირენი და დიდ-დიდნი, შეურაცხნი და დავრდომილნი, აზნაურნი და მონანი, რაჲთა დაიდვან ნიში ზედა მარჯუენესა ჴელსა თჳსსა და შუბლსა თჳსსა, რაჲთა არავის ეუფლოს არცა მოსყიდად, არცა მისყიდად, რომელსა არა აქუნდეს სასწაულად სახელი მჴეცისაჲ მის და გინა თუ რიცხჳ [სახელ]ისა[2] მისისაჲ. ესე არს გულისხმისყოფაჲ; რომელსა აქუნდეს გონებაჲ, ცანნ რიცხჳთ სახელი მჴეცისაჲ მის, რამეთუ რიცხჳ კაცისაჲ არს და რიცხჳ მისი არს ქართველთა ენად ექუსას სამეოც და ერთი“[1*].

აწ მჴეცი იგი, რომელ გამოვიდოდა ქუეყანით, ჴელმწიფებასა მას მჴდომისასა იტყჳს, რომელ აღდგომად არს, და ორთა მათ რქათა მან და რომელ-იგი მის თანა ცრუ წინაჲსწარმეტყუელ არს. და რომელ-იგი თქუა: „რქანი იგი იყვნეს ვითარცა კრავისანი“, რამეთუ მსგავსებად ეგულების ძესა ღმრთისასა თავით თავისა განდიდებითა. და რომელ-იგი თქუა, ვითარმედ „იტყოდა ვითარცა ვეშაპი“, რამეთუ მაცთურ არს და არა არს ჭეშმარიტ. „და ჴელმწიფებას პირველისა მის მჴეცისასა ყოველსავე ჰყოფდეს. და დადვას ქუეყანაჲ და მკჳდრნი მისნი, რაჲთა თაყუანის-სცემდენ მჴეცსა მას პირველსა, რომლისაჲ განიკურნა წყლულებაჲ სიკუდილისა მისისაჲ“: ამას მოგუასწავებს მსგავსად აგჳსტეს მჯულისა მის, რომლისაგან მეუფებაჲ იგი ჰრომელთაჲ დაემტკიცა, ეგრეცა ამან[1] სძლოს. ჰროა[რ]დაგებითა ბრძანებაჲ განსცეს თავისა თჳსისა განდიდებითა. რამეთუ ესე არს მჴეცი იგი მეოთხჱ, რომლისაჲ შეიმუსრა თავი მისი და მერმე განიკურნა დაჴსნისა მისისათჳს და შეურაცხებისა და ათად ნაწილად განყოფისა, რომელ-იგი სამე მზაკუვარი იყო, და რეცა თუ განიკურნოს და განახლდეს. რამეთუ ესე თქუმული წინაჲსწარმეტყუელისა მისგან ჩას, რამეთუ „მისცეს საშუმინველი კერპსა მას და იტყოდის ხატი იგი მჴეცისაჲ მის“ — ამისთჳს, რამეთუ საქმედ შედგეს და განძლიერდეს, (188r) ხოლო გულისხმისმყოფელისაგან ღმრთისა შეიმუსრა და იტანჯა და იქმნა მატლთა შესაჭმელ და იცვალა ამიერ ცხორებით. და თუ უნდეს ვისმე ამისი სრულიად გულისხმისყოფაჲ — წერილ არს „მაკაბელთასა“.

ხოლო აწ რაჲ ესე წინა გჳც, ამასვე ვიტყოდით, რამეთუ იგიცა ეგრე სახედვე აჭირებდეს წმიდათა მათ, რამეთუ იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი და მოციქული ესრეთ: „რომელსა აქუნდეს გულისხმისყოფაჲ, აღრაცხენ რიცხჳთ სახელი მჴეცისაჲ მის, რამეთუ რიცხჳ კაცისაჲ არს და რიცხჳ მისი არს ექუ-

[1] ამას. [2] ზახებისა (აღდგენილია ჟ. გარიტის გამოც. მიხედვით).

[1*] შდრ. აპ. 13, 11—18.

ჳას სამეოც და ერთ“[1*]. ხოლო აწ სახელისა მისისათჳს ვერას ჭეშმარიტად გამოთქუმად ვჰპოვებთ. ხოლო ვერ გულისხმა-ვყავთ და გუეუწყა მისთჳს ნეტარისა მის იოვანესგან. და ვითარ ვჰგონებთ, რამეთუ გამოჩინებასა მას მისსა აჩუენოს ჟამმან გამოძიებული ესე, რამეთუ რავდენ გულისხმა-ვჰყოფთ, პრკოლვილად ვთქუათ. აწ მრავალსა სახელსა ვჰპოვებთ მისსა, რომელნი რიცხუსა მას ქუეშე[1] არიან, და ვითარ არს, მოვედით და ვთქუათ, რომელ-იგი ყოვლითავე არს დამძუელებულ დასაბამითი სახელი მისი, რამეთუ სახელი ესე მითვე რიცხჳთა დაჴსულ არს და სხუაჲცა მრავალი სახელი შეგუვებულად მისა იპოვების. არამედ ვითარცა წინაჲსწარ ვთქუთ, ვითარმედ განიკურნა წყლულებაჲ მჴეცისა[2] მის პირველისაჲ და იტყოდის განძლიერებული, განცხადებულ არს, რამეთუ რომელთა იგი აქუს აქა ჟამამდე, რომელ არიან ლატინელნი. აწ ერთისა კაცისა სახელი მიიცვალოს მისა ლატინოს. აწ კრძალვით სათქუმელ არს ესე წინაჲსწარ, რამეთუ ადვილ არს ესე და არცა უმეცარ ყოფად, რამეთუ ვერ ეგების სხუად რაჲმე თქუმად, არამედ დადებად ზრახვისა მის ღმრთისაჲსა გულსა შინა შიშით დამარხულად პატივით, რამეთუ ნეტართა[3] მათ წინაჲსწარმეტყუელთაჲ თქუმული ესე ყოფილთაჲ მათ და ყოფადთაჲ მათ წინაჲსწარ უწყებითა, ნუმცა ვსცთებით. რამეთუ მოწევნულ ჟამი იგი, და იგი თავადი, რომლისათჳს თქუმულ არს ესრე, გამოჩნდეს და სახელი ესე მრჩობლად ყოველთა მიეუწყოს. (188v) და რაჲთა არა ამით სიტყჳთა ხოლო დავიმორჩილნეთ იგინი, რომელნი ღმრთისათა მათ ბრძანებათა იკითხვიდენ. ვაჩუენოთ სხუათაგანცა თქუმულთა, რამეთუ იტყჳს დანიელ: „და ესე არიან, რომელნი განერნენ ჴელთაგან მისთა: ედომ და მოაბ, და ძენი იგი ამონისნი“[2*]. რამეთუ ესე არიან, რომელნი შემწე ეყვნენ მას ნათესაობისა მისთჳს და მეუფედ მათ ზედა გამოჩინებითა. რამეთუ იდუმიელნი ძენი არიან ესავისნი და ამონ და მოაბ, რომელნი-იგი ორთა მათ ასულთა ლოთისთაგან[4] იყვნეს შვილნი, რომელთაჲ-იგი ნათესავი მოაქაჟამამდე დგას და ელის. რამეთუ იტყჳს ესაია: „და ფრინვიდენ ნავებითა უცხოთესლთაჲთა ზღუასა შინა და რომელნი-იგი მზის აღმოსავალით არიან, რამეთუ მოაბ პირველ ჴელცემულ იყოს მისა, და ორნი იგი ძენი ამონისნი დაემორჩილნენ მას“[3*].

აწ ესე მას ჟამსა მათ გამო განჩინებულ და მძლე ბრძოლისა ღუაწლსა შინა იყოს სამთა მათ რქათა ათთა მათგან განფხურილთა, რომელნი არიან მეგჳპტელნი, ლუბიელნი და ეთიოპელნი, წარმოტყუენნეს და წარწყმიდნეს. და სხუათა მათ შჳდთა რქათა დამთომილთა ზედა იწყოს აღმაღლებად გულითა და განლაღებად ღმრთისა მიმართ რეცა ყოველსა სოფელსა ზედა ფლობითა. ხოლო მიმართებაჲ მისი პირველ ზედა ტჳროსსა და ბორიტონსა და გარემო სოფლებსა მას, რამეთუ პირველ მათისა მის დაცემისათჳს სხუათა ზარი და შიში მიემთხჳოს. ვითარცა იტყჳს ესაია: „ჰრცხუენოდენ სიდონსა, თქუა ზღუამან და ძლიერებამან ზღჳსამან თქუა: არა მელმოდა და არა ვშევ და არა განვზარდენ ჭაპუკნი და არცა აღვამაღლენ ქალწულნი. ხოლო რაჟამს ესმეს ეგჳპტესა, სალმობამან შეიპყრნეს იგინი ტჳრესათჳს“[4*].

აწ ყოფადთა მათთჳს, საყუარელნო, და სამთა მათ რქათა შემდგომად მათსა გამართ განფხურილთა იწყოს მათ ზედა და ღმრთად თავსა თჳსსა გამო-

[1] ქუეშჱ. [2] მჴეცისაჲ. [3] ნეტართაჲ. [4]-განნი Jer. 44.
[1*] აპკ. 13,18. [2*] დან. 11,41. [3*] ეს. 11,14 [4*] ეს. 23,4—5.

აჩინებდეს, ვითარცა თქუა წინაჲსწარ ეზეკიელ „ამისთჳს, რამეთუ აღიმაღლე გულითა (189r) შენითა და სთქუ, ვითარმედ: ღმერთ ვარი მე“[1*]; და ესაია იტყჳს ეგრეთვე: „შენ თქუ გულსა შენსა: ცად აღვჴდე და ზედა ვარსკულავთა დავიდგნე საყდარნი ჩემნი და ვემსგავსო მაღალსა. ხოლო აწ ჯოჯოხეთამდე შთაჰჴდე და ქუესკნელთამდე ქუეყანისათა“[2*]. და ეზეკიელ იტყჳს: „ჰრქუა შენ მკლველთა მათ შენთა, ვითარმედ: ღმერთ ვარ მე და შენ კაც ხარ და არა ღმერთ“[3*].

აწ გამოცხადებულთა ამათ სიტყუათათჳს და ნათესავისა მისისათჳს და გამოცხადებისა მისისათჳს და წარწყმედისა მისისათჳს და სახელისა მისისათჳს ზრახვით გამონიშულისა ვიხილნეთ საქმენიცა მისნი. რამეთუ მოუწოდის ყოველსა მას ერსა და შეკრიბნეს ყოველთაგან სოფელთა განბნეულნი თჳსად შვილად გამოჩემებითა მუნვე, და შენებად სოფლისა მის და აღმართებად მათა ტაძრისა მის, რამეთუ მათგან ვითარცა თაყუანისცემასა მიიღებდეს, ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „შეკრიბოს ყოველივე ძალი თჳსი აღმოსავალითგან ვიდრე დასავალადმდე. რომელთა უწოდის და რომელთა არა უწოდის, მივიდეს მისა“[4*]. და იერემია იგავად წარმოიღებს და იტყჳს ესრეთ: „ჴმა-ყო კაკაბმან და შეიკრიბნა მართუენი, რომელ არა შვნა, ყოფად სიმდიდრისა თჳსისა არა სამართლად; და ზოგებასა ოდენ დღეთა მისთასა დაუტევონ იგი და იყოს აღსასრულსა თჳსსა უგუნურ“[5*].

აწ არაჲ ავნოს წინადადებულისა მისთჳს, რამეთუ სახესა მას ცხოველისასა გჳთხრობს, რომლისათჳს არათუ ცუდად რაჲ წინაჲსწარმეტყუელმან გამოაცხადა სახჱ ცხოველისაჲ მის იგავად წარმოღებითა. ხოლო კაკბისა მისთჳს, რამეთუ ცუდად მოქადულ არს, რაჟამს იხილნის სხჳსა კაკბისა მართუენი მარტოდ განფრინებულნი საძოვრად, ამსგავსის უცხოჲსასა მას მამისა ჴმასა, უჴმობნ სხჳსათა მათ მართუეთა, ხოლო მათ ჰგონიენ თჳსი იგი მამაჲ და მირბიედ მისა, ხოლო იგი უკრკჳნავნ და გარემო უვალნ უცხოჲსათა მათ მართუეთა, ვითარცა თჳსთა. ხოლო რაჟამს მიიწიის ჭეშმარიტი იგი მამაჲ და ჴმა-ყვის თჳსითა მით ჴმითა, ცნიან (189v) მართუეთა მათ, დაუტევიან ახალი იგი და მივიდიან ჭეშმარიტისა მის მამისა. მსგავსად ამისა წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს ანტექრისტესთჳს[1], რამეთუ მიუწოდის კაცებსა მას; უცხოთა მათ თჳსად ყოფად უნდეს, ჴსნასა ყოველთა ცუდად აღუთქუმიდეს და თავისა თჳსისა განრინებად ვერ შემძლებელ იყოს.

აწ მან შეკრიბნეს რომელ-იგი ყოველსა ჟამსა დაუმორჩილებელ არიან ღმრთისა ერნი, იწყოს მათგან თაყუანისცემულმან მან დევნად წმიდათა მათ, რომელნი-იგი მტერ და მჴდომ არიან მისა. ვითარცა იტყჳს მაცხოვარი: „მსაჯულ ერთ იყო ქალაქსა შინა, ღმრთისა არა ეშინოდა და კაცთაგან არა ჰრცხუენოდა; და ქურივი ერთი იყო მასვე ქალაქსა, ევედრებინ მას და ეტყჳნ: მისაჯე მე მოვალისა მისგან ჩემისა. ხოლო მას არა ჰნებავნ სმენად ვიდრე ჟამ რავდენმე. და შემდგომად მოვიდა გონებასა თჳსსა და თქუა: ღმრთისაგან თუ არა მეშინის და არცა კაცთაგან მრცხუენის, რამეთუ მარადის მაწყინებს მე ქურივი ესე, ამის გამო თუ უსაჯო მას“[6*]. აწ მსაჯული იგი სიცრუვისაჲ, რომელსა არა ღმრთისაგან ეშინოდა და არცა კაცთაგან ჰრცხუენოდა, ჭეშმარიტად

---

1 ანტექრისტესთჳს.

1* ეზეკ. 28,2. 2* ეს. 14. 13—15. 3* ეზეკ. 28,9. 4* უცნობი ციტატია (შენიშვნა ეკუთვნის ჟ. გარითს). 5* იერ. 17,11. 6* ლ. 18,2—5.

ანტექრისტესთჳს[1] იტყჳს, და რამეთუ შვილ არს იგი ეშმაკისა, იწყოს ჴელმწიფებად და აღდგომად პირსა წინაშე ღმრთისასა, რომელსა ნანდჳლვე არცა ღმრთისა ეშინოდის და არცა კაცთა ჰრცხუენოდის და რეცა თუ მსაჯულ იყოს ყოველთაჲვე ერთბამად. ხოლო ქურივისა მისთჳს რომელსა იტყჳს, ვითარმედ იყო ქალაქსა მას შინა, თავადსა იერუსალჱმსა[2] იტყჳს, რომელი აქამომდე არს ქურივ. დაუტევებიეს ზესკნელი იგი სიძჱ მისი, შურსა ეძიებს კაცითა ერთითა მოკუდავითა რეცა ცხორებად ქრისტესგან, ვითარცა მო[სა]ჯულსა[3] და არა მჴსნელსა. ვერ გულისხმაყოფილ თქუმული იგი იერემია წინაჲსწარმეტყუელისაჲ: „ამისთჳს, რამეთუ არა დაემორჩილნეს ჭეშმარიტებასა მას, მაშინ ეტყოდის ერსა მას და იერუსალჱმსა მაცთურებაჲ“[1*]. და ესაია — ეგრევე: „ამისთჳს, რამეთუ არა ენება ერსა მას სუმად წყალი იგი სილოვამისაჲ, რომელი ვალ[ს] მდუმრიად, არამედ გამოირჩიეს მეუფედ (190r) მათ ზედა რაასინ მეფე ასურასტანელთაჲ“[2*]. და მეუფედ ასურასტანელთა იგავით ანტექრისტესა იტყჳს, ვითარცა იტყჳს სხუაჲცა წინაჲსწარმეტყუელი: „და იყოს, რომელ-ესე ჩემგან არს მშვდობა, რაჟამს ასურასტანელი იგი მოვიდეს ქუეყანასა თქუენსა და მოიწიოს საზღვარსა თქუენსა“[3*], და მოსეცა იტყჳს ეგრჱთვე წინაჲსწარ უწყებით, ვითარმედ განმზადებულ არს არა დამორჩილებად, არამედ განშორებად და განგდებად ჭეშმარიტისა მის სოფლის მჴსნელისა, და დამორჩილებად მაცთურსა მას ქუეყანისა მეუფესა და ზეცისაჲსა მის შეურაცხის-ყოფად. იტყჳს ესრე: „არა აჰა ესერა ესე ყოველი დამიკრებიეს, ბეჭდული მარხულ არს საუნჯესა ჩემსა? დღესა მას შურისგებისასა მივაგო მათ ჟამსა მას, რომელსა შეუცთენ ფერჴნი მათნი“[4*]. აწ შესცთეს ყოველითავე და არცა ერთითა რაჲთ ერთობითა ჭეშმარიტებასა მას შინა პოვნილ, არცა შჯულითა მით, რამეთუ გარდამავალ შჯულის იქმნნეს და არცაღა წინაჲსწარმეტყუელთა მათ, რამეთუ[3a] მოწყჳდნეს იგინი, და არცა სახარებისასა მას ჟამსა, რამეთუ თავადი იგი მჴსნელი ჯუარს აცუეს და არცა მოციქულთა მათ დაემორჩილნეს, რამეთუ იგი თავადი სიკუდილდ მისცეს. ყოველსა ჟამსა განმაოტებელ და მაგინებელ ჭეშმარიტებისა ყოფილ, ღმრთის მოძულე[უფროჲს ღმრთის მოყუარე]ბისა[4], რომელთაცა შემსგავსებულად მიეგოს, რომელსა ჟამსა შურისგებაჲ კაცისა ერთისა მოკუდავისაგან უნდეს პოვნად, რომლისა გამო იგინიცა განითხინენ; რამეთუ იკადრეს ესრეთ დიდ-დიდთა ყოფად, აღდგომილ ზედა მონათა მათ ღმრთისათა, რომელთა გამო განსავსჱ გულისწყრომითა იწყოს ჰროა[რ]დაგებისა[5] მიწერად წმიდათა მათ ყოველთა და მერმე მოსრვად, რომელთა არა ინებონ მსახურებად მისა და თაყუანისცემად ვითარცა ღმერთსა[6]. „ვაჲ, ქუეყანასა მას ნავთასა ფრთენი[...] რომელი წარავლინებს ზღუასა ზედა მოციქულთა და წიგნებსა ქარტითა ნათესავთა მიმართ დრკუთა და ერისა მიმართ უჴმარისა. ვისა მოსავ ერი იგი, რომელ წიაღ დამკჳდრებულ არს და ქუეყანასა (190v) ზედა დატკებნულ“[5*].

ხოლო ჩუენ, რომელნი- ეგე ვესავთ ძესა მას ღმრთისასა, ვიდევნებით და ვიჭირვით ურწმუნოთაგან, რამეთუ ნავთა ფრთე არიან ეკლესიანი და ზღუა — სოფელი ესე, რომელსა ეკლესიაჲ, ვითარცა ნავი ზღუასა შინა, რორინებნ ზამთრისათა მათგან ღელვათა. ხოლო არა წარწყმდების, რამეთუ თანა-არს

---

[1] ანტჱქრისტესთჳს. [2] იჱ~ლსა. [3] მოსაჯულსა Jer. 44. [3a] რამეთუ] და ხელნაწ. [4] ღმრთის მოძულებისა] ღმრთის მოძულე უფროჲს ღმრთის მოყუარებისა Jer. 44. [5] ფროარტაკებისა Jer. 44. [6] + და ვ~ა ესაია იტყჳს Jer. 44.

[1*] იერ. 4,11. [2*] ეს. 8,6—7. [3*] მიქ. 5,5. [4*] II შჯ. 32, 34—35. [5*] ეს. 18,1—2.

მეცნიერი იგი მენავეთმოძღუარი ქრისტე. და აღუღებიეს და აქუს მძლჱ იგი სიკუდილისაჲ, რომელ არს ჯუარი იგი ქრისტესი, რამეთუ არს თავი იგი მისი აღმოსავალ და შემდგომი მისი დასავალ და საშუვალ იგი მისი დღე[1] შუვა. და ორნი იგი მჴარნი მისნი — ორნი იგი მცნებანი, და ზომნი მიმოგანბმულ — სიყუარული ქრისტესი, რომელი-იგი დაამტკიცებს ეკლესიასა. და მოტჳრთჱ, რამეთუ აქუს ვითარცა ავაზანი ზესკნელისაჲ მის შობისაჲ განახლებითა, რომელთა ჰრწამს. და აფრა მბრწყინვალჱ ამისი — სული იგი წმიდაჲ ზეცით გარდამო, რომლითა აღიბეჭდვიან, რომელთა ჰრწამს ღმერთი შემდგომად მას და ხარისხ რკინის — მცნებანი იგი ქრისტესნი წმიდანი, ვითარცა რკინაჲ მტკიცჱ არიან. და ჰქონან მენავენი მარჯულ და მარცხლ — წმიდანი იგი ანგელოზნი მსახურად, რომელნი-იგი მარადის[2] ღუწიან და დაცვული დგას ეკლესიაჲ; და კიბენი მას შინა, რომელი სიმაღლესა მას სრულსა მიჰყავს და მიაწევს ვითარცა სახედ სლვათა მათ ქრისტესთა, მიზიდვად მორწმუნეთა აღსავალთა მათ ზეცისათა. ხოლო აფრის განმმარტებელნი ზედა სუეტსა მას მაღალსა ქებულნი არიან დასნი იგი წინაჲსწარმეტყუელთანი და მოციქულთანი და მოწამეთანი სასუფეველსა ქრისტესსა განსუენებულნი.

აწ დევნათა მათთჳს და ჭირისა მისთჳს, რომელ ყოფად არს ზედა ეკლესიათა, რამეთუ იოვანეცა იტყჳს ესრე[3] „და ვიხილე[4] სასწაული დიდი და საკჳრველი: დედაკაცსა ერთსა შეემოსა მზჱ და მთოვარჱ ქუეშე[5] ფერჴთა მისთა და ზედა თავსა მისსა გჳრგჳნად ათორმეტნი ვარსკულავნი. და ჴმობს სალმობითა შობადითა და იურვის შობად. და ვეშაპი იგი დგა წინაშე დედაკაცისა მის, რომელი-იგი განმზადებულ არს შობად, რაჲთა რაჟამს შვეს ძჱ, შთანთქას (191r) და შვა წული, რომელი-იგი განმზადებულ არს მწყსად ყოველთა ნათესავთა. და მიიტაცა ძჱ იგი მისი ღმრთისა და საყდარსა მისსა. და სივლტოლაჲ დედაკაცისაჲ მის იყო უდაბნოდ, სადა-იგი განმზადებულ არს მისა ადგილ ღმრთისა მიერ, რაჲთა იზარდოს მუნ ათას ორას და სამეოც დღე[6]“[1*]. „და ვითარცა იხილა ვეშაპმან მან, დევნა უყო დედაკაცსა მას, რომელმან-იგი შვა წული. და მიეცნეს დედაკაცსა მას ორნი ფრთენი, ვითარცა ორბისა დიდისანი, რაჲთა განფრინდეს უდაბნოდ და რაჲთა იზარდოს მუნ ჟამ ერთ და ორ ჟამ და კერძოსა ჟამისასა პირისაგან მის გუელისა. და წარმოსთხია გუელმან მან პირისაგან თჳსისა წყალი[7] ძლიერი, რაჲთამცა წარღუნა იგი. და შეეწია ქუეყანაჲ დედაკაცსა მას და აღაღო პირი თჳსი და შთანთქა წყალი იგი, რომელ დასთხია ვეშაპმან მან პირისაგან თჳსისა. და განრისხნა ვეშაპი იგი დედაკაცისა მისთჳს. და მივიდა და ბრძოლა უყო სხუასა ნათესავსა მისსა, რომელნი ჰყოფენ მცნებასა ღმრთისასა, და იმარხვენ წამებათა იესუჲსთა“[2*].

აწ დედაკაცსა მას, რომელსა შეემოსა მზჱ, განცხადებულად ეკლესიასა იტყჳს, რომელსა შეუმოსიეს სიტყუაჲ იგი მამული, რომელი მზისა უბრწყინვალეს არს. და რომელ-იგი თქუა: „მთოვარჱ ქუეშე[5] ფერჴთა მისთა“ — რამეთუ ზეცისაჲთა მით დიდებითა შემკულ არს. და რომელ-იგი თქუა: „ზედა თავსა მისსა ათორმეტნი ვარსკულავნი გჳრგჳნად მოდგმულ“ — ათორმეტთა მათ მოციქულთა იტყჳს, რომელთა მიერ დამტკიცებულ არს ეკლესიაჲ. „და მიდგომილი ღაღადებს, ვითარცა შობადი და

---

[1] დღჱ. [2] მ~ს (მ~დის Jer. 44). [3] ესრჱ. [4] ვიხილჱ. [5] ქუეშჱ. [6] დღჱ. [7] წამალი (წყალი Jer. 44).

[1*] აპკ. 12,1–6. [2*] აპკ. 12,13—17.

იურვის შობად", რამეთუ მარადის არა დასცხრების გამოშობად გულისაგან სიტყუასა მას, დაღაცათუ სოფელსა შინა ურწმუნოთაგან იდევნების. და რომელ-იგი თქუა: „შვა ძჱ" — იგი არს, რომელი განმზადებულ არს დამწყსად ყოველთა ნათესავთა ყრმაჲ იგი და სრული ქრისტე, ძჱ იგი ღმრთისაჲ, ღმერთი, რომელი კაცადცა გუეჩუენა, რომელსა ვითარცა შობითა ეკლესიაჲ ასწავებს ყოველთა ნათესავთა.

და რომელ-იგი თქუა: „მიიტაცა ძჱ იგი (191v) მისი ღმრთისა და საყდარსა მისსა" — რამეთუ ზეცისა მეუფე არს და არა ქუეყანისაგან ძჱ იგი, მის მიერ მარადის იშუებს, ვითარცა-იგი დავით წინაჲსწარ ღაღადებს და იტყჳს: „ჰრქუა უფალმან უფალსა ჩემსა: დაჯედ მარჯუენით ჩემსა, ვიდრემდის დავსხნე მტერნი შენნი ქუეშე[1] ფერჴთა შენთა"[1*]. და რომელ-იგი თქუა: „იხილა ვეშაპმან მან და დევნა უყო დედაკაცსა მას, რომელმან შვა წული იგი, და მიეცნეს დედაკაცსა მას ორნი ფრთენი ვითარცა ორბისა დიდისანი და რაჲთა განფრინდეს უდაბნოდ და იზარდებოდის მუნ ჟამ ერთ და ჟამ ორ და კერძოსა ჟამისასა პირისაგან მის გუელისა" — ესე არიან ათას ორას და სამეოცნი დღენი, კერძოჲ იგი შჳდეულისაჲ, რომელსა უფლებდეს მჴდომი იგი, და რომელთა დღეთა სდევნიდეს ეკლესიათა, რამეთუ იდევნებოდიან ქალაქითი ქალაქად და უდაბნოთა და მთათა შინა ემალვოდიან. და რომელ-იგი თქუა: „ორნი ფრთენი, ვითარცა ორბისა დიდისანი" — ესე თავადი არს იესე ქრისტე: ჴელთა[2] მათ, რომელ განიპყრნა ჯუარსა ზედა, აღიპყრ[ნ]ა ორნი იგი ფრთენი მარჯულ და მარცხლ, წოდებითა მისა ყოველთა, რომელთა ჰრწამს იგი და დაფარვითა, ვითარცა მფრინველი მართუეთა თჳსთა[2*]. რამეთუ ჴელითა მალაქიაჲსითა იტყჳს: „და თქუენ მოშიშთა სახელისა მისისათა გამოგიბრწყინდეს მზჱ იგი სიმართლისაჲ და კურნებაჲ ქუეშე[1] ფრთეთა მისთა"[3*]. იტყჳს თავადი უფალიცა: „რაჟამს იხილოთ ბილწი იგი უდაბნოჲსაჲ, რამეთუ ჯდეს იგი წმიდასა ადგილსა—რომელი-იგი აღმოიკითხვიდეს, გულისხმა-ყავნ—მას ჟამსა, რომელნი-იგი ჰურიასტანს იყვნენ, წარივლტოდედ მთად, და რომელნი ერდოებსა ზედა იყვნენ, ნუ გარდამოვლენედ აღებად რასმე სახლისაგან თჳსისა და რომელი ველსა იყოს, ნუ უკუნ-იქცევინ აღებად სამოსლისა თჳსისა; ხოლო ვაჲ მიდგომილთა და რომელნი აწოვებდენ ყრმებსა მათ დღეთა შინა, რამეთუ იყოს მას ჟამსა ჭირი დიდი, რომელი არა ყოფილ-არს დასაბამითგან სოფლისაჲთ, არცა ყოფად-არს; და თუმცა არა შემოკლდეს დღენი (192r) იგი, არამცა განერა ყოველი კაცი"[4*]. ხოლო დანიელ იტყჳს: „და მიეცეს საწყაული საძაგელსა მას უდაბნოჲსასა ათას ორას და სამეოც დღჱ[3]. და ნეტარ არს, რომელმან დაუთმოს და მიიწიოს დღეთა მათ ათას სამას ოც და ათხუთმეტთა"[5*].

ხოლო ნეტარი იგი პავლე[4] მისწერს თესალონიკელთა მიმართ: „გაუწყებ თქუენ, ძმანო, მოსლვისა მისთჳს უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესა და ჩუენსა მას მისა ერთად შეკრებასა: ნუ აღიძრვით გონებითა თქუენითა, ნუცა აღირღუევით ნუცა სულითა, ნუცა სიტყუთა და ნუცა წიგნითა, ვითარცა ჩუენ მიერ, ვითარმედ აჰა მოწევნულ არს დღჱ იგი უფლისაჲ. ნუვინ თქუენ შეგიტყუვებნ ნურარაჲთ, უკუეთუ არა მოვიდეს პირველ მაცთური იგი და გამოჩნდეს კაცი იგი

[1] ქუეშჱ. [2] ჴელთაჲ. [3] დღჱ. [4] პავლჱ.
[1*] ფს. 109,1. [2*] შდრ. მ. 23, 27. [3*] მალაქ. 4,2. [4*] მ. 24,15—22. [5*] დან. 7,11—12.

უშჯულოვებისაჲ, შვილი იგი წარწყმედისაჲ, მჴდომი იგი განლაღებული ყოველთა ზედა, სახელდებულთა ღმრთად, გინა თუ სამსახურებელ რაჲმე, ვიდრე შესლვადმდე მისა და დაჯდომად ტაძარსა მას ღმრთისასა და ჩუენებად თავისა თჳსისა, ვითარცა ღმერთი. არა გაჴსოვს, ვიდრე-იგი ვიყავ თქუენ თანა, ამასვე გეტყოდე თქუენ? ხოლო აწ, რომელი-იგი დგას საშუვალ, ვიტყჳთ და გამოჩინებად მისა თჳსსა მას ჟამსა. ხოლო ზრახვაჲ იგი უშჯულოვებისაჲ აწვე განძლიერებულ არს, და რომელ დგას აწ, ვიდრე აღიღოს შორის. და მაშინ გამოჩნდეს უშჯულოჲ იგი, რომელი უფალმან ჩუენმან იესუ ქრისტემან განლიოს და წარწყმიდოს გამოჩინებითა მოსლვისა მისისაჲთა, რომლისაჲ-იგი მოსლვაჲ არს ძალითა ეშმაკისაჲთა, ყოვლითა ძალითა და ნიშებითა ტყუვილისაჲთა და სასწაულებითა სიცრუვისაჲთა და ყოვლითა შეტყუვილითა წარწყმედისაჲთა მისთჳს, რამეთუ ჭეშმარიტებაჲ ღმრთისაჲ არა შეიწყნარეს[1]. ამისთჳს მოუვლინოს ღმერთმან მათ ზედა სული იგი მაცთურებისაჲ, რაჲთა ჰრწმენეს ტყუვილი იგი ცრუჲსაჲ მის, და რაჲთა ისაჯნენ ყოველნი, რომელთა არა ჰრწმენა ჭეშმარიტებაჲ მისი, არამედ სათნო-იყვეს სიცრუვე“[1*]. და ესაია იტყჳს: (192v) „მოისპენ ულმრთოჲ, რაჲთა არა იხილოს მან დიდებაჲ იგი ღმრთისაჲ“[2*].

აწ ამათთჳს, საყუარელნო, და ერთისა მის შვდეულისა[2] ორგან განყოფისა, და ბილწისა მის უდაბნოჲსაჲ მას ჟამსა გამოჩინებისა[3], და ორთა მათ წინაჲსწარმეტყუელთა და ქადაგთა უფლისათა თჳსთა მათ სრბათა აღსრულებისა, და ერთბამად ყოვლისა სოფლისა აღსრულებისა მიერითგან ყოფილთაჲ მათ, რაჲ-მე დაშთომილ იყოს, საყუარელნო, არამედ მოსლვაჲ იგი უფლისა[2] და მჴსნელისა ჩუენისა ქრისტესი, ძისა მის ღმრთისაჲ, ზეცით, რომელსა-იგი მოველით? რომლისა წინაშე აღატყდებოდის ცეცხლი შემწუველი და საშჯელი იგი სიმართლისაჲ ყოველთა ზედა, რომელთა არა ჰრწმენა მისი. და რამეთუ იტყჳს უფალი: „ვითარცა აღესრულებოდის ესე ყოველი ყოფად, აღიხილენით თუალნი თქუენნი, რამეთუ მოწევნულ არს გამოჴსნაჲ თქუენი“[3*]. „და თმაჲ თავისა თქუენისაჲ არა წარწყმდეს“[4*] „რამეთუ ვითარცა ელვაჲ რაჲ გამობრწყინდის მზისა აღმოსავალით და ჩანნ ვიდრე დასავალამდე, ეგრჱთ იყოს მოსლვაჲ ძისა კაცისაჲ; რამეთუ სადაცა ვრდომილ იყოს მძორი[4] იგი, მუნცა შეკრბეს ორბები“[5*]. ხოლო ვრდომაჲ იგი იყოს სამოთხესა მას, რომლისაგან ადამი შეიტყუვა და გამოვარდა. და მერმე იტყჳს: „წარავლინნეს ძემან კაცისამან ანგელოზნი თჳსნი და შეკრიბნეს რჩეულნი თჳსნი ოთხთა მათგან ქართა ცისათა“[6*]. და დავით წინაჲსწარ გჳჩუენებს განკითხვათა მათთჳს და გამოჩინებისა მისთჳს უფლისა და იტყჳს: „ცის კიდითგან არს გამოსავალი მისი და განსასუენებელი მისი ვიდრე კიდედმდე მისა; და არა არს, ვინ დაეფაროს სიცხესა მისსა“[7*]. ხოლო სიცხეს აღტყინებასა მას ცეცხლისასა იტყჳს. და ესაია იტყჳს ესრე: „წარვედ, ერო ჩემო, შევედ საუნჯესა შენსა, დაემალე წუთ ერთ, ვიდრემდე წარჴდეს რისხვაჲ იგი უფლისაჲ“[8*]. და პავლე[5] იტყჳს ესრევე: „რამეთუ გამოჩინებად არს რისხვაჲ ღმრთისაჲ ზეცით ზედა ყოველთა

---

[1] შეიწყნარჱს. [2]-ისაჲ. [3] გამოჩინებულისაჲ (გამოჩინებისა Jer. 44). [4] მძური. [5] პავლჱ.

[1*] II თეს. 2, 1—12. [2*] ეს. 26,10. [3*] ლ. 21,28. [4*] ლ 21, 18. [5*] მთ 24, 27—28. [6*] მ. 24, 31. [7*] ფს. 18,7. [8*] ეს. 26, 20.

უღმრთოვებათა და უშჯულოვებასა კაცთასა, რომელთა ჭეშმარიტებაჲ იგი უფლისაჲ სიცრუვით აქუს“[1*].

(193r) აწ აღდგომისა მისისათჳს და სასუფეველისა წმიდათაჲსა იტყჳს დანიელ: „და მრავალნი, რომელნი მიწასა ქუეშე[1] არიან, აღდგენ რომელნიმე ცხორებად საუკუნოდ და რომელნიმე საყუედრელად, და სირცხჳლად საუკუნოდ“[2*]. და ესაია იტყჳს: „აღდგენ მკუდარნი; აღემართნენ, რომელნი არიან სამარებსა, რამეთუ ცუარი იგი, რომელ შენგან არს, საკურნებელ არს მათა“[3*]. ხოლო უფალი იტყჳს: „მრავალთა მას დღესა ესმოდის ჴმაჲ ძისა მის ღმრთისაჲ, და რომელთა-იგი ესმოდის, ცხოვნდენ“[4*]. და „წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „განიღჳძე, რომელსა-ეგე გძინავს, აღდეგ მკუდრეთით და განგანათლოს შენ ქრისტემან“[5*]. ხოლო იოვანე იტყჳს: „ნეტარ იყოს და წმიდა, რომელსა აქუნდეს ნაწილი აღდგომასა მას პირველსა: ესევითართა ზედა მეორჱ იგი სიკუდილი არა უფლებდეს, რამეთუ მეორჱ იგი სიკუდილი არს ალი იგი ცეცხლისაჲ[6*].

რამეთუ უფალიცა იტყჳს: „მას ჟამსა მართალნი გამობრწყინდენ, ვითარცა მზჱ სასუფეველსა ცათასა“[7*]; რამეთუ გამოჩნდეს[2] დიდებითა თჳსითა და წმიდათა მათ ჰრქუას: „მოვედით, კურთხეულნო მამისა ჩემისანო, და დაიმკჳდრეთ განმზადებული თქუენდა სასუფეველი დასაბამითგან სოფლისაჲთ“[8*]. და უკეთურთა მათ ჰრქუას: „წარვედით, წყეულნო, ცეცხლსა მას საუკუნესა, რომელი განმზადებულ არს მამისა ჩემისა მიერ ეშმაკისათჳს და ანგელოზთა მისთა“[9*]. და იოვანე იტყჳს: „წარვიდენ მემრუშენი და გრძნეულნი და მეძავნი და მესისხლენი და კერპთმსახურნი და ყოველნი, რომელნი ჰყოფენ და უყუარს სიცრუვჱ, რამეთუ ნაწილი მათი არს გეჰენიაჲ იგი ცეცხლისაჲ“[10*]. ეგრეცა ესაია იტყჳს: „განვიდენ და იხილნენ ძუალნი კაცთა მათ შეცოდებულთანი, რამეთუ მატლი მათი არა დასცხრეს და ცეცხლი მათი არა დაშრტეს და იყვნენ თითის საჩუენებელ ყოვლისა ჴორციელისა“[11*].

ხოლო პავლე[3] აღდგომასა მას მართალთათჳს თესალონიკელთა მიმართ მისწერს: „არა მნებავს უმეცრებაჲ თქუენი, ძმანო, შესუენებულთა მათთჳს, ვითარცა სხუანი იგი, რომელთა არა აქუს სასოებაჲ. უკუეთუ გრწამს, ვითარმედ იესუ მოკუდა და (193v) აღდგა, ეგრეცა ღმერთმან შესუენებულნი იგი ჴელითა იესუჲსითა მოიყვანნეს მის თანა. ამას გეტყჳ თქუენ სიტყჳთა უფლისაჲთა, რამეთუ თქუენ ცხოველნი ეგე, რომელნი დაშთომილ იყვნეთ მოსლვასა მას უფლისასა, ვერ მისწუთეთ შესუენებულთა მათ, რამეთუ თავადმან უფალმან ბრძანებითა და ჴმითა ანგელოზისაჲთა და ნესტჳთა ღმრთისაჲთა გარდამოჴდეს ზეცით, და მკუდარნი იგი ქრისტეს-მიერნი აღდგენ პირველ, და მერმე ჩუენ ცხოველნი ესე, რომელ დაშთომილ ვიყვნეთ ერთბამად მათ თანა, აღვიტაცნეთ ღრუბლითა შემთხუევად უფლისა ჰაერთა ზედა, და ესრეთ ყოველსა ჟამსა უფლისა თანა ვიყოფვოდით“[12*].

ესე შენდა მცირედ ოდენ წარმოღებულ წმიდათაგან წიგნთა, ვითარცა სულნელთაგან ყუავილთა შექმნულსა გჳრგჳნსა ზეცისასა, მიგიპყრობ საყუარელსა მას ძმასა თეოფილეს, რაჲთა დაიმარხნე სარწმუნოვებით დაწერილნი ესე

---

[1] ქუეშჱ. [2] გამოჩნდენ. [3] პავლჱ.

[1*] რომ. 1,18. [2*] დან. 12,2. [3*] ეს. 26, 19. [4*] ი. 5, 25. [5*] ეფეს. 5,14. [6*] აპკ. 20, 6, 14. [7*] მ. 13,43. [8*] მ. 25, 34. [9*] მ. 25, 41. [10*] აპკ. 22, 15; 21,8. [11*] ეს. 46,21. [12*] I თესალ. 4,13—17.

წინაჲსწარ უწყებითა განმზადებულთა მათთჳს დაუპრკოლებელად შენდა და ღმერთსა და კაცთა დაუმარხნე, მოლოდებითა სანატრელსა მას სასოვებასა და გამოჩინებასა მჴსნელისა ჩუენისა ღმრთისასა, რომელსა აღადგინნეს წმიდანი; ერთბამად მათ თანა იხარებდით, დიდებისა მიცემითა უფალსა იესუ ქრისტესა, რომლისაჲ არს დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

## ႱႨႲႷႳႠႢ ႼႫႨႣႨႱႠ ႨႮႭႪႨႲႡႱႨ ႱႠႰႼႫႳႬႭႥႤႡႨႱႠႧႣႱ

გურწამს ვითარცა ნათელ-ვიღეთ, და ვადიდებთ ვითარცა განვნათლდით ნათლისღებითა მით ემბაზისაჲთა. გურწამს სახელი მამისაჲ და ძისაჲ და წმიდისა სულისაჲ, ვითარცა ჰრქუა მჴსნელმან სახარებასა შინა მოწაფეთა მათ, ვითარმედ: „წარვედით ამიერითგან და მოიმოწაფენით ყოველნი წარმართნი და ნათელ-სცემდით მათ სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სულისა წმიდისაჲთა“[1*], რამეთუ ერთ არს არსებაჲ საკჳრველისა სამებისაჲ. გურწამს და აღვიარებთ მამაჲ უშობელ[ი], ღმერთი სრული და ძჱ შობილ[ი] მამისაგან ნათლისა, ღმერთი (194r) სრული და სული წმიდაჲ, მომცემელ მადლთა, ღმერთი სრული, ერთღმრთეება, ერთბუნება, ერთნება, სამი სახელი სამებისაჲ სრული.

ხოლო რავდენ რაჲ არს არსებაჲ სიმდიდრისა მისისაჲ! ვინ იყოს კაცთაგანი, რომელი შემძლებელ იყოს ღმრთეებისა, ვითარ არს, ჭეშმარიტად გამოთქუმად? არამედ ზომით რავდენ შემძლებელ არს უძლურებაჲ ესე ჩუენი, თჳთ ინება და გჳჩუენა ჩუენ, რამეთუ „არა ვინ იცის ღმერთი, გარნა სულმანვე ღმრთისამან და ძემან, რომელი მოვიდა და გჳთხრა და გამოგჳცხადა და გჳჩუენა ჩუენ“[2*]. რამეთუ იტყჳს: „რომელმან მიხილა მე, იხილა მამაჲ ჩემი“[3*].

ხოლო ჩუენ ვითარ შემძლებელვართ თხრობად, რომელნი შემშჭუალულნი ვდგათ სახესა ხატისა ამის ჩუენისასა, ვითარცა შეგუქმნნა ჩუენ შემოქმედმან? აწ ჩუენითა ამით ხატითა ღმერთი ვითარ-მე ვქადაგოთ, შენაწევრებულნი და შესუარულნი და შეძერწულნი მიწისაგან? თითოვეულად [ასოებ თითოვეულად][1] საქმჱ თანა-აქუს, ვერ შემძლებელ არს მოყუსისა[2] მას საქმესა: არა თუალსა ესმის და არცა ყური ხედავს და არცა ენაჲ იყნოსს, არცა ჴელნი ვლენან, არცა ფერჴნი ღაღადებენ. პირი — ჭამადთათჳს, ცხჳრნი — ყნოსისათჳს. ქიმნი[3] — გემოჲს სახილველად. თითოვეულად თჳსსა მას ბუნებასა გამობმულ[4] არს და დგას.

გარნა ესთენ ხოლო გურწამს და უწყით, რამეთუ იგი არს ღმერთი ჭეშმარიტი, და არა თუ ვითარ არს შემძლებელ, ვინ არს თხრობად ღმერთი, რომელი ყოვლითავე ნათელ არს; ყოვლითავე — მსმენელ[5]; ყოვლითავე — მხედველ; ყოვლითავე — რავდენცა თჳთ არს; ყოვლითავე ძალ არს, ყოვლი-

---

[1] თითოეულად ასოებ თითოეულად Jer. 44. [2] მუყუსისა. [3] ცხჳრნი (გამეორებულია; ქიმნი Jer 44). [4] გამობმუთ. [5] შემსგავსებულ (მსმენელ Jer. 44).

[1*] მთ. 28,19. [2*] შდრ. I კორ. 2,11; მთ. 11,27; ლ. 10,22. [3*] ი. 14,9.

თავე სიბრძნე[1] არს, სული ცხოველი, ცეცხლი შემწუველი; განუზომელ და გარდაუცვალებელ; დიდება გამოუთქუმელ; ძალ აღუთუალველ; სიმდიდრე[2], სიკეთე[3], მსგავს, საკჳრველ, მიუწევნელ გონებათაგან და ზრახვათა, გარეშე[4] ყოველთა სიტყუათა. არა თუალთა ხილვა და არცა სასმენელთა სმენა და არცა მოგონებათა გულისათა შეუძლონ (194v)მიწევნად, რაჲ არს, ცანი ყოვლითავე და სოფელი ყოვლითურთ და ცისკიდეთა ყოველთა ზე-აღპყრობად ვერ შეუძლონ; და სიტყუასა მისსა ზე-უტჳრთავს და უპყრიეს ყოველი და ძალსა ბრძანებისა მისისასა დამოჰკიდავს. და დგას თჳთ და ჰხუევიეს ყოველსა — ქუესკნელ ყოველსა და ზემო ყოვლისა, გარეშე[4] ყოვლისა; და ყოველი მის თანა არს და ყოველი მისა, და ყოველი დიდება მისა. და ჟამად-ჟამად ეტყოდა წმიდათა მათ მამათა ჩუენთა ჩუენებათა შინა გამოუთქუმელთა, მიუგულებელთა ცვალებათა, რომელ არა თუ ღმრთეებაჲ იგი ეგრე იყოს, არამედ ჩუენისა ამის ოდენ უძლურებისაებრ გუეჩუენის; და თჳთ თჳსსა მას ღმრთეებასა ჰგიეს და არს საუკუნე, ცეცხლსა განსაკჳრვებელსა, სიკეთესა და შუენიერებასა ქებულსა, ღმრთეებისა ხატსა, რამეთუ ღმერთი მიუწდომელ არს და განუზომელ და განუყოფელ და გამოუძიებელ და შეუხებელ, და ვერ გულისხმის-საყოფელ არს, ყოველთა დაბადებულთა გამოუჩინებელ ხილვად. მახლობელ ყოველთა და სახელი მისი არავინ იცნა, და არავინ არს მისა უწინარჱს სხუაჲ, რომელმან მიერითგან მოაქამდე მას სახელ-სდვას, რამეთუ ყოველივე მის მიერ არს, ხოლო იგი თჳთ თავადი არსებით არს. უხილავ არს მოგონებით გულთაგან და გამოუძიებელ ბუნებაჲ პოვნიერებისა მისისაჲ. ყოველთა შეუძლებელთა მიმართ შეძლება იპოვის მის თანა. აწ ვინ შემძლებელ არს ხილვად და გამოძიებად ესევითარისა ძლიერებისა? არამედ თჳთ ეჩუენის ეგოდენ რავდენცა შემძლებელ ვინ არნ ხილვად. აწ ყოვლისა შემოქმედმან, ყოვლისა დამბადებელმან, ყოვლისა მბრძანებელმან, ყოვლად მეცნიერმან, ყოვლად უფალმან, ყოვლისა მპყრობელმან, ყოვლითა პოვნიერმან, ყოვლად მკურნალმან, ყოვლად სიბრძნემან გამოჩინებასა თჳსსა მართალთა მომართ საშინელებაჲ იგი თჳსი თჳთ დაიფარის, რაჲთა ღმრთეებისა თჳსისა ესენი მახლობელ ყვნეს, და კაცთა ხატად და ანგელოზთა მსგავსად ეჩუენის, რაჲთა გონებათა თუალითა შემძლებელ იქმნ[ნ]ენ წმიდანი იგი ხილვად მისა. (195r) ესე წმიდაჲ სარწმუნოვებაჲ ჭეშმარიტად დავიმტკიცოთ, რომელ[5] ცხადად და პირს-პირ გუმოძღურიან ჩუენ წმიდანი წიგნნი წმიდითა სულითა საუკუნოჲსა მისთჳს სასუფეველისა ღმრთისაჲსა, რომელ გამოეცხადა ზრახვით მართალთა მათ მამათა ჩუენთა. და იტყოდა ძითა თჳსითა და სულითა წმიდითა, და ეხარა სოფელსა წმიდითა წინაჲსწარმეტყუელებითა და მოციქულებითა და მოგუეცა ჩუენ სიმტკიცჱ სარწმუნოვებისაჲ, რაჲთა სარწმუნოვებითა ვეგნეთ ჭეშმარიტებასა.

ერთ ღმერთ მამაჲ და უფალ შემოქმედ ყოვლისა, და მხოლოდშობილ ძჱ, რომელ მამისა მიერ და მამისა თანა და მამისა მიმართ, და წმიდაჲ სული მისი, რომელ არსებისა მისისა მიერ და ერთობით ყოველი შექმნა; რომელ არს ერთი უფლებაჲ, ერთი ძალი, ერთი ფლობილებაჲ, ერთი ჴელმწიფებაჲ, ერთი პეტობაჲ, ერთი სიმდიდრე, ერთი მეცნიერებაჲ, ერთი დაუსაბამოჲ ძლიერებაჲ, ერთი სამებაჲ სრული, ერთი სრული ნებაჲ გამოუთქუმელსა და გამოუძიებელსა

[1] სიბრძნჱ. [2] სიმდიდრჱ. [3] სიკეთჱ. [4] გარეშჱ. [5] რ~ი.

ერთსა ერთობასა სამებისასა, ერთი არსებაჲ, ერთი ბუნებაჲ, ერთი ღმრთეებაჲ, მამაჲ და ძჱ და სული წმიდაჲ, სამი სახელი, ერთი ძალი ღმრთეებისაჲ. მამაჲ თვთ და ძჱ მამისაგან და სული წმიდაჲ მამისა მიერ და ძისა თანა, ბუნებითა არსებისაჲთა წრფელ, მოდგამ, სწორ სიღრმეთა ,სიმაღლეთა, სივრცოთა, სიგრძოთა; რომელმან ყოველთა დაბადებულთა განვლის — ცისათა და ქვეყანისათა, ნიავთა და ქართა, ცეცხლსა და წყალსა, ნათელსა და ბნელსა, უფსკრულთა სიღრმეთა და სიმაღლეთა, რომელ გამოუჩინებელთა დაბადებულთა და ძალთა ნათლითა თვსითა მყის მიიწიის და განვლის, და შეუპყრობელ არს ყოველთაგან ბუნებაჲ მისი, ერთ გვრგვნ სამებისაჲ. და სავსე არიან ცანი და ქუეყანაჲ დიდებითა მისითა, ვითარცა იტყჳს მეფჱ სოლომონ, ძჱ იგი წინაჲსწარმეტყუელისაჲ, სულითა წმიდითა ლოცვასა შინა თჳსსა, ვითარმედ: „ცანი და ქუეყანაჲ ვერ შემძლებელ არიან დატევნად ღმრთისა“[1*]. და სხუაჲ წინაჲსწარმეტყუელი ცათა საყდრად (195v) იტყჳს, და ქუეყანასა — კუარცხლბეკად ფერჴთა მისთა. და აწ რომელსა ვერ შემძლებელ არიან ყოველნი დაბადებულნი დატევნად განსუენებასა თჳსსა ყუდროთა და მდაბალთა თანა, რომელნი ძრწიან სიტყუათა მისთაგან და რომელთა ეშინის სახელისა მისისა, მათ თანა განაჩინებს საყოფელსა თჳსსა. ესე არს სიმდიდრჱ ერთობისა წმიდისა სამებისაჲ სახელ-დებით. და ესე არა დაფარულ არს ბრძენთაგან ამით, რამეთუ მამაჲ არა შობილ და მშობელ არს, და ძჱ არა მშობელ და შობილ არს მამისაგან, და სული წმიდაჲ — არცა მშობელ, არცა შობილ, არამედ გამომავალ და მიმომფენელ, მსგავსად სიტყჳსა მის, რომელ თქუა: „სული იგი ჭეშმარიტი, რომელი მამისაგან გამოვალს“[2*]. და არა ითქუმის ძმა ძისა, რამეთუ არა არს ნაშობ და არცა უცხო ღმრთისაგან, რამეთუ მამისაგან გამოვალს, ვითარცა ევა და აბელ არა ძმა ითქუმიან ურთიერთას, დაღათუ ორნივე ადამისგან არიან: ერთი იგი შესაქმით და ერთი იგი შობით. და არა თუ ადამი ევაჲსა მამა ითქუმის, დაღათუ მისგან გამოიღო გუერდი იგი. ამისა სახედცა, დაღათუ ღმრთისაგან არს ძჱ და სული წმიდაჲ, არა ითქუმიან ურთიერთას ძმა, რამეთუ ცხადად არიან განწესებანი ურთიერთას სავსებისაჲ მის ერთისაგან არსებისა მამისა.

აღვიარებთ და უწყით მამაჲ დაუსაბამო, გამოუჩინებელ, მიუწდომელ, გამოუთქუმელ, განუხრწნელ, განუზომელ, განუყოფელ, მარტივ, წრფელ, უნაწევრო, უშობელ, შეუზომელ, დაუსაბამო, უსაზღვრო, ურეველ, უსხეულო, წინავე მოგონებულ, უწინარეს ცნობა ყოველთა დაბადებულთა და ქმნულთა. და ძჱ შობილი, მხოლოდშობილ, თვნიერ დასაბამისა, თვნიერ ჟამისა, გამოუთქუმელ, თჳნიერ განყოფისა, განუყოფელ, განუშორებელ, თვნიერ გუემათა, განუწვალებელ, თვნიერ შუვამდგომელებისა, უწინარეს ყოველთა ჟამთა (196r) და მის მიერ სამარადისოჲსა მამისაგან შობილ, რამეთუ ღმერთებრ[1] ღმრთისა მიერ შობილი და არა კაცებრ ჟამთა განწესებითა. და არცა თესლ-წარმოცემულ აღძრვით წარმოჩნდა ანუ ჭირით რაჲმე, რომელ შორავნ ღმრთეებასა, არამედ სიწმიდით და სიწრფოებით, ვითარცა ღმრთეებასა შეაშუს შობად, ეგრე მსგავსად, ვითარცა თვთ არს, ვითარცა მზის-თუალმან ნათელი, ვითარცა წყარომან წყალი. უკუე ჩას, რამეთუ ღმრთისაგანი იგი შობილი მისისა არსებისაგანვე არს და მსგავს მისა არს და მისებრ არს, და თვთ ღმერთ არს. იშვა და არა განეშორა, მოვიდა მამისაგან და არა განეყენა, არამედ მამისაგან არს და

[1] ღთ͠ებრ.

[1*] 3 მეფ. 8,27. [2*] ი. 15, 26.

მარადის არს და ყოველსა ჟამსა არს და სრული დგას თჳსსა თავადსა არსებასა. და ვინ არს, რომელმან ესე გამოცხადებულად განგჳმარტოს, არამედ მახარებელმან და ღმრთისმეტყუელმან იოვანე, რომელ თქუა, ვითარმედ: „ღმერთი ვერვინ სადა იხილა, გარნა მხოლოდშობილმან ღმერთმან, რომელ არს წიაღთაგან მამისათა, მან გჳთხრა“[1*]? და სული წმიდაჲ გამომავალ, სამარადისო, საუკუნო მამისაგან, ამიერითგან სული წმიდაჲ, სული პირისა ღმრთისაჲ, სული წრფელი, სული პეტობისაჲ, სული სახიერებისაჲ, სული აზნაურებისაჲ, სული სიბრძნისაჲ და ცნობისაჲ, სული ზრახვისა ძალისაჲ, სული ჭეშმარიტებისაჲ, რომელ მამისაგან გამოვალს, მისვე არსებისაჲ მამისაჲ და ძისაჲ არს. არა თუ ქმნულ არს და არცა მონა, არა ბრძანების მიმღებელ, არამედ ბრძანების მიმცემელ, არა ბრძანებასა ქუეშე[1] და არცა საქმესა, არამედ თანა-მოქმედ, რამეთუ ერთ საქმე[2] არს მამისაჲ და ძისაჲ და სულისა წმიდისაჲ; [რამეთუ ღმერთ არს სული წმიდაჲ][3], მასვე საქმესა მამისა და ძისასა თჳსთ ნებითა თჳსითა ჴელმწიფედ იქმს, რამეთუ განმათავისუფლებელ არს და მაცხოვარ. მისცემს შჯულსა, განუყოფს ნიჭსა, ვითარცა ჰნებავს, აღავსნის ყოველნი; რამეთუ ზესკნელნი იგი ძალნიცა ღაღადებენ (196v) და იტყჳან: „წმიდა, წმიდა, წმიდა“[2*]! სამჯერ წმიდა თქჳან და ერთჯერ უფალი, რამეთუ ერთ არს უფლებაჲ წმიდისა სამებისაჲ. ჰხედავა ერთობასა და სამებასა ჭეშმარიტსა? და არა თუ თჳს-თჳსა ღმერთთა ვიტყჳთ; არა ითქუმიან სამ ღმერთ, რამეთუ არა სხუა და სხჳსა არსებისაგან არიან. არა ითქუმის კუალად ერთ ხოლო, რაჲთა არა ჰურიაებასა და საბელიანოზთა გონებასა მივსდრკეთ, არამედ გურწამს სამებაჲ თავადი, ერთობით სავსება. და არა ვიტყჳთ სამსა ღმერთსა, რაჲთა არა წარმართთა ვემსგავსნეთ, რომელნი-იგი მრავალს ღმერთს იტყჳან. და რომელნი ამას ჭეშმარიტსა სარწმუნოვებასა მიაქციეს, მისდრკეს იგინი ცთომილებად, ვითარცა იტყჳს მაცხოვარი სახარებასა შინა, ვითარმედ: „მე მოვედ სახელად მამისა ჩემისა და მე არა შემიწყნარეთ. სხუაჲ მოვიდეს სახელითა თჳსითა და იგი შეიწყნაროთ“[2*]. ამასვე წამებს პავლე[4] და იტყჳს: „მისთჳს, რამეთუ სიყუარული ჭეშმარიტებისაჲ არა შეიწყნარეს, რაჲთა განერნენ, მოუვლინოს მათ ზედა ცთომაჲ ცთომილებისაჲ, რაჲთა ჰრწმენეს მათ მაცთურისაჲ მის და დაისაჯნენ ყოველნი, რომელთა არა ჰრწმენა[5] ჭეშმარიტებაჲ“[3*]. ხოლო ჩუენ მტკიცედ ვიპყრათ ჭეშმარიტი იგი და კეთილი აღსარებაჲ, რამეთუ არა ყოველთადა მიცემულ არს სარწმუნოვებაჲ, არამედ რომელთადა მიმადლებულ არს მამისაგან ნათლისა და თავთა თჳსთაგან შეწევნულ და შეწირულ, ვითარცა თქუა წინაჲსწარმეტყუელმან სულითა წმიდითა, ვითარმედ: „იყვნენ ყოველნი სახელ-დებულ ღმრთისა მიერ“[4*] და მერმე იტყჳს: „მივსცნე შჯულნი ჩემნი გონებათა მათთა და გულთა მათთა გამოვწერნე იგინი. და იყვნენ იგინი ჩემდა ერად და მე ვიყო მათა ღმერთ“[5*]. და იგი, თავადი იგი, საუკუნოჲ იგი, შობილი დაუსაბამოჲ იგი მამისაგან, და ძლიერებაჲ იგი, და ღმრთეებაჲ, და სიტყუაჲ იგი, ღმერთი შობილი მამისაგან, უწინარესი იგი ყოველთა საუკუნეთაჲ, იგივე ნაშობ ღმრთის, იგივე ღმრთეება,

---

[1] ქუეშC. [2] საქმC. [3] რამეთუ... წმიდაჲ Jer. 44. [4] პავლC. [5] ჰრწმენეს.

[1*] ი. 1,18. [2*] ი. 5, 43. [3*] 2 თეს. 2,10—12. [4*] ი. 6,45. [5*] იერ. 31,33.

შობილი იგი მამისაგან, უწინარესი იგი ყოველთა საუკუნეთაჲ*, იგივე ძჱ ღმრთისაჲ ჩუენისა ჴსნისათჳს მოვიდა (197r) და შეიმოსა კაცი ესე და იშვა წმიდისა მისგან ქალწულისა ჴორცითა დასასრულსა ჟამთასა, ხოლო არა თუ აღრევით ანუ აღფშოთვით; მამაჲ და ძჱ და სული წმიდაჲ ღუწოლილისა მის ჟამსა ქალწულისა მის წმიდისა ჴორცთა შინა. მოვიგონებდეთ გულისხმის-ყოფად, არამედ განუშორებელობისა და განუყოფელობისათჳს არსებისაჲსა, ერთობისა მისთჳს ნებისა და ერთობისა—ჰე, ხოლო თითოვეულისათჳს—არა. რამეთუ ვითარცა შობასა მას მამისაგან გულისხმა-ვჰყოფთ და შობილსა მას ძესა ვსცნობთ და გამომავალებასა მას სულისა წმიდისასა[1] მის მიერ აღვიარებთ, ეგრეცა მოვლინებასა მას ძისასა მამისა მიერ მხოლოჲსა. და მეორედ შობაჲ იგი ქალწულისა მისგან ძისა ღმრთისაჲ თჳსად და მხოლოდ, განწმედაჲ იგი საშოჲსა მის ქალწულისაჲ და განწმედაჲ ტაძრად წმიდისა სულისა მხოლოდ: რამეთუ არა თუ ერთ სახელ არს წმიდაჲ იგი სამებაჲ, არამედ სამი თავადი სრული სახელი ჭეშმარიტად. აწ რომელსა ცანი და ქუეყანაჲ ვერ შემძლებელ არიან დატევნად, ვითარ-მე დაიტიოს იგი გულმან კაცისამან? ნუუკუე უფროჲს არს კაცი ცისა და ქუეყანისა, ანუ თუ ყოველთა დაბადებულთა? აწ გულისხმა-ყავ, რამეთუ ღმერთსა რაჲცა ჰნებავნ, და არნ, და რაჲცა უნდა და ქმნა, და რასაცა უნებს და იქმს, და რაჲ ჰნებავნ, არა გარე-წარჰჴდის. არამედ დაიმცირა თავი თჳსი, დაიკნინა და იქმნა, ვითარცა უნდა. მოავლინა ღმერთმან ძჱ თჳსი სოფლად, რომელი მოვიდა და იშვა დედაკაცისაგან წმიდისა; მოივლინა უფალი ღმრთისაგან და წმიდისა სულისაგან. თჳთ ძჱ მოვიდა და იშვა ქალწულისაგან თჳთ, თავით თჳსით ჴელმწიფედ, ვითარცა უნდა, მსგავსად სიტყჳსა მის, ვითარმედ: „ფლობა მაქუს მე დადებად თავისა ჩემისა და ფლობა მაქუს მერმე აღებად მისა“[1*]. მოვიდა და აღასრულა ნებაჲ მომავლინებელისა თჳსისაჲ მსგავსად სიტყჳსა მის, რომელ თქუა, ვითარმედ: „მოვედ აღსრულებად ნებასა მამისა ჩემისასა“[2*], (197v) რაჲთა გჳჩუენოს ერთობაჲ იგი სამებისაჲ, განუშორებელ და განუყოფელ თჳთ, ერთობითა მით არსებითა, ნებითა მამისაჲთა. და შევიდა მუცელსა მას ქალწულისასა და არა დაიძაგა, რამეთუ თჳთ თავადი იყო განმწმედელ ყოვლისა. და თჳთ ნებითა თჳსითა შეიხუა სახუეველითა; და ძუელი იგი ღმრთეებაჲ ჩუენთჳს ყრმა-იქმნა. და რომელ-იგი განუზომელ და მიუწდომელ იყო სავსებასა ღმრთეებისასა, ჩუენთჳს გარდამოჴდა და დაიკნინა თავი თჳსი და დაიტია ჴორცთა შინა. სრულად გამოჩნდა ჭეშმარიტად ჴორციელად მსგავსად სიტყჳსა მის, რომელ თქუა მოციქულმან, ვითარმედ: „არა ზომით მისცა მას სული იგი“[3*]. დაღათუ შეიმოსნა ჴორცნი იგი და იშვა ჩუენდა მსგავსად, ხოლო ღმრთეებაჲ იგი არა იცვალა, არამედ დგას დიდებასა მას მამულსა, ბუნებასა[2] მას ღმრთეებისა თჳსისასა[3], ვითარცა იყო, ეგრეცა არს და დგას უკუნისამდე. მამისა თჳსისა თანა არს მაღალთა შინა თჳსსა მას ბუნებასა, ვითარცა თჳთ უფალი იტყჳს, ვითარმედ: „მე თჳთ იგივე ვარ და არა ვიცვალე“[4*]. დაღათუ შთაიცუა ხატი კაცისაჲ და ჭეშმარიტად კაც იქმნა და დათმო გინებაჲ, ხოლო გარდამოსლვაჲ იგი და მოსლვაჲ იგი და მომავალებაჲ იგი, ღმრთეებრი გამოჩინებაჲ იგი მისი არს გულისხმის-საყოფელ; და არა თუ ადგილითი ადგილად იცვალის, რომლითა-იგი სავსე არს ყოველივე და გა-

---

[1] წმიდისასა. [2] ბჳნებასა. [3] თჳსისისასა.

[1*] ი. 10,18. [2*] ი. 6,38. [3*] ი. 3,34. [4*] მდრ. მალ. 3,6.

* შობილი... საუკუნეთაჲ] განმეორებულია ხელნაწერში.

რემო არს ყოველსა. და ღათუ გამოჩნდა შეურაცხად, ხოლო შეზავნა და შეაერთნა ჴორცნი იგი ღმრთეებასა მას თჳსსა, რამეთუ წმიდითა სულითა განწმიდნა საშოჲ იგი ქალწულისაჲ მის და შეიმოსნა ძემან ღმრთისამან ჴორცნი წმიდისა მისგან ქალწულისა, რომლისა ჴელითა დაებადნეს საფუძველნი ქუეყანისანი და გარდაერთხნეს გარდასართხმელნი ცათანი, რომლისათჳსცა წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყჳს: „განაცხადა უფალმან მარჯუენე თჳსი და მკლავი თჳსი ყოველთა მიმართ წარმართთა. (198r) და იხილეს ყოველთა კიდეთა ქუეყანისათა მაცხოვარებაჲ ღმრთისა ჩუენისაჲ“[1*]. მარჯუენე მამისა თჳთ არს, მკლავ მისავე ქრისტე და მის მიერ განათლდეს შექმნულნი მისნი, და წარწყმიდა უკეთური იგი ჴორცითა თჳსითა. და დასაჯა ცოდვაჲ ჴორცითა მით, რომელ შეიმოსა ღმრთეებამან. სიმაღლემან მან, რომელმან შეიმოსა სიმდაბლჱ, გამოუჩინებელმან მან შეურაცხად* [ ...] ხილვითა მით, რომლისაჲ მუნქუესვე ღმრთისა მიმართ დიდებასა შესხმაჲ ღაღადებით აღელო ზეცისათა მათ ერთა, და მწყემსთა მათ ასწავებდეს და სიმაღლესა მას და სიმდაბლესა ძისასა აქებდეს და იტყოდეს: „დიდებაჲ მაღალთა შინა ღმერთსა, ქუეყანასა ზედა მშჳდობაჲ“[2*], რაჲთა არა ბაგასა მას და სახუეველთა მათგან მწყემსთა მათ შეურაცხ ეგონოს, რამეთუ წამებს საფსალმუნჱ იგი შესხმასა მას თჳსსა, ვითარმედ: „წინავე მთიებისა იყო სახელი მისი და მისა მიმართ იკურთხნენ ყოველნი ნათესავნი ქუეყანისანი“[3*]. ამით სიტყჳთა ჴორციელად შობასა მას გჳთხრობს და ერთითა მით ღმრთეებასა მას გჳჩუენებს, რომელ თქუა: „საშოჲთ წინავე მთიებისა გშევ შენ“[4*]. უშობელმან [მამა]მან[1], რომელმან იგი შვა, მან მხოლომან უწყის. ხოლო მეორედ შობაჲ ესე მადლითა თჳსითა შორის კაცთა განაცხადა, რაჲთა აცხოვნნეს კაცნი და კურთხევად მოიყვანნეს პირველისა მისგან წყევისა. და ქუეყანაჲ თჳსითა მით კურთხევითა, მოსლვითა, განაახლოს. რამეთუ არარაჲ არს ყოველთა შინა მადლთა ღმრთისათა უფროჲს ამისა: სიტყუაჲ იგი ღმერთი განკაცებულ ჴსნისათჳს სოფლისაჲსა წმიდისა მის ქალწულისაგან იშვა. და წყევათა მათ წილ და შეჩუენებათა საშოსა ყოველთა დედათასა კურთხევაჲ თჳსთა[2] მათ მადლთაჲ მისთესოს, რამეთუ ევაჲსთჳს იწყევნეს ყოველნი ნათესავნი დედათანი და მარიამის გამო ზესკნელი (198v) მოიღეს კურთხევაჲ, რამეთუ იხილნეს კაცნი წარსაწყმედელსა, შეკრიბნა განბნეულნი და პოვნა წყმედულნი. და მიუდგა სულისა წმიდისაგან მადლისმპყრობელი იგი ქალწული, თჳნიერ მამაკაცისა, გაურყუნელად საშოსა მას წმიდასა, ძჱ იგი ღმრთისაჲ მიუწდომელითა მით წესითა, და წესითა მშობელთაჲთა შვა პირმშოჲ იგი ქალაქსა მას დავითისსა ბეთლემს.

მუნ აღესრულებიან ამიერითგან სულიერადნი იგი მთხრობელნი, მატიანნი იგი წინაჲსწარმეტყუელთანი, ყრმისა შობილისაჲ, ძისა მოცემულისაჲ ჩუენდა, რომელსა ფლობაჲ აქუს მჴართა ზედა თჳსთა, და სახელი ეწოდა მას დიდისა ზრახვისა ანგელოზი, საკჳრველი თანამზრახვალი, ღმერთი ძლიერი და ჴელმწიფჱ, მთავარი მშჳდობისაჲ და მამაჲ განმზადებულისა[3] მის სოფლისაჲ. ჰხედავა, რამეთუ ძე[4] და მთავარ და ანგელოზ და თანამზრახვალ და ღმერთ ძლიერ და მამა განმზადებულისა მის სოფლისა? რამეთუ დღეს შობილი ესე ყრმაჲ მოგუასწავებს, ვითარმედ წინავე იყო ძჱ, რამეთუ ძალი ღმრთისაჲ არს და

---

1 მან (მამამან Jer. 44). 2 თჳსთაჲ. 3 -საჲ. 4 ძჱ.

1* ეს. 52,10. 2* ლ. 2,14. 3* ფს. 109, 3; შეს. 18,18. 4* ფს. 109,3.

* სიტყვა გამოტოვებულია ორივე ხელნაწერში (ჟ. გარითის შენიშვნა).

თანამზრახვალ და ღმერთ ძლიერ, რომლითაცა საუკუნენი ესე დაემტკიცნეს. და ყრმა, რამეთუ დღეს წმიდისა ქალწულისაგან ბეთლემს იშვა, რომლისათჳს წინაჲსწარ გჳთხრობს: „უფალმან მრქუა მე: ძჱ ჩემი ხარი შენ და მე დღეს მიშობიე[1] შენ“[1*]. და მამა განმზადებულისა[2] მის სოფლისა, რამეთუ დაძუელებული ესე და მოკუდავი სოფელი—მსგავსად პირველისა მის მიწისაგანისა კაცისა. მეორჱ ესე კაცი, მოსრული ზეცით—შობილ ქალწულისაგან, რაჲთა განაახლოს პირველი იგი კაცი, და მფლობელ ამით, რამეთუ კუერთხს აღმოცენებულს ძირთაგან იესესთა იტყჳს ესაია, და ყუავილს მორჩისა მისგან შობასა მას ასულისა მის დავითისსა იტყჳს. უკუეთუ ესრე არს, საყდარსა მას დავითისსაცა დაჯდეს და მეუფებაჲ მისი განემარჯოს. დიდებულ ძჱ მარადის სულიერთაგან და ცეცხლის მსგავსთა მღჳძარეთა. იგი მოვიდა და იქმნა კაც, რაჲთა კაცებამან მან ხილვად შეუძლოს. ხოლო პირველი იგი შობაჲ ღმრთეებისაჲ მის (199r) მამისაგან, თჳთ მამამან უწყის; რამეთუ მეორჱ ესეცა შობაჲ ძისაჲ ჴორცითა ვერვინ შეუძლოს გამოძიებად, რამეთუ იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „თესლ-ტომი მისი ვინ შეუძლოს თხრობად?“[2*] რამეთუ ღმერთი არსებითა თჳსითა ვერვინ სადა იხილა, და არცაღათუ ზეცისათა მათ ძალთა. ხოლო ძჱ იგი შობილ ჴორცითა იქმნა კაც სრულ, და სრულითა მით ღმრთეებითა ღმრთეებისა მის ძალი გამოგჳცხადა. რომელსა იოვანეცა იტყჳს დაწერილთა მათ შინა თჳსთა, ვითარმედ: „რომელ-იგი იყო დასაბამითგან, რომელი გუესმა და ვიხილეთ თუალითა, რომელსა-იგი მივხედეთ და ჴელნი ჩუენნი ჰმსახურებდეს სიტყუასა მას ცხორებისასა; და ცხორებაჲ იგი გამოჩნდა და ვიხილეთ და ვწამებთ, რამეთუ იგი არს ჭეშმარიტი და ცხორებაჲ საუკუნოჲ“[3*]. რომელმან შეიმოსნა ჴორცნი იგი ღმერთმან სიტყუამან, შეუპყრობელმან და ურევველმან, რომელსა-იგი ჰრევდეს და შეიპყრობდეს ჴორცითა მით. და ყოველსავე, რასაცა უყოფდეს ჴორცთა მათ, თავს-იდებდა თჳსით ნებსით. გამოუჩინებელ დაიფარა და დათმო სიმდაბლითა მით, მონა და თანა-მოყუას ექმნა ჴორცითა მით კაცებასა მას. და განათავისუფლნა ჴორცნი ესე კაცთანი ცოდვათაგან, რომელ-იგი შთაჴდა ჯოჯოხეთა, აღმოიყვანნა მიერ შეყენებულნი იგი ჯოჯოხეთისანი. [ჴ]ორცითა იდევნა და განდევნა ეშმაკი, შეკრა ცოდვაჲ და დამშჭუალა ჯუარსა მას ძელისასა, რამეთუ რომელთა[3] ჰრწმენა ჴორცი იგი მისი, აცნობა მათ ღმრთეებაჲ იგი თჳსი. და რომელნი-იგი ჴორცთა მათ მისთა შეპრკოლდეს, უვარ-ყვეს ბუნებაჲცა ღმრთეებისა მისისაჲ. რამეთუ შეიერთა ჴორცი იგი ბუნებით და შეაერთა ჴორცი იგი ღმრთეებასა თჳსსა. რომელთა ჰრწმენა იგი, იშუებდეს იგინი კეთილთა მათ შინა გამოუთქუმელთა, და რომელნი ამას სარწმუნოვებასა შესცთეს, არა წრფელთა ალაგთა ვიდოდეს და უგზოსა შ[ე]სცთეს და განმზადნეს თავთა მათთა ალაგნი გამოუკულევველნი. და მრავალნი ჭეშმარიტებისა სარწ(199v)მუნოვებისა[გან][4] განდრიკნეს და ჰგონებდეს, რეცა თუ პოვეს რაჲმე, და პოვეს არარაჲ. ვითარცა წერილ არს, რამეთუ: „შეუდგეს არარასა და პოვეს არარაჲ“[4*].

---

[1] მიშობიეს. [2] განუმზადებელისა [3] რომელსა. [4] სარწმუნოებისაგან Jer. 44.

[1*] ფს. 2,7. [2*] ეს. 53,8. [3*] Io. 1, 1—2. [4*] I მეფ. 12,21.

აწ ყოველი, რომელი გარდაიქცეს ჭეშმარიტებისა ამისგან სარწმუნოვებისა და სთესვიდენ[1] ბერწსა და მჭნარსა, უჴნავსა და ცუდსა და გესლგანწონილსა თესლსა სასმენელსა მსმენელთასა, ეგევითარნი იგი შეჩუენებულ არიან, დალათუ ანგელოზი ზეცით იყოს. და იყავნ წყეულ, ვითარცა გუელი იგი მიწისმჭამელი, რომელმან ცრუჲთა და შეტყუვილისა სიტყჳთა მცნებაჲ შემოქმედისაჲ გარდაქცევად ინება. და რომელნი მას ეზიარნეს და იტყჳან, ვითარმედ: „ოდესმე არა იყო ძჱ, და ვიდრე შობადმდე იყოვე არა, და არარაჲსაგან იქმნა და სხჳსა ძალისაგან რაჲსმე ანუ წარსლვით და რყუნილებით“, ეგევითართა მათ შეჩუენებულს-ჰყოფს ეკლესიაჲ კათოლიკე და წვალებასა მას საბელისსა, რომელ-იგი იტყჳს: „იგივე ერთ არს“. არამედ მამაჲ ვიცით ჩუენ მამად, და ძჱ — ძედ, და სული — სულად წმიდად, ერთი უფლებაჲ, ერთი ღმრთეებაჲ, სამი თავადი სრული. მარადის მამაჲ, მარადის ძჱ, [მარადის სული წმიდაჲ][2]. სული წმიდაჲ სრულ მეოჴ. შეუქმნელ, რომელი წინავე იყო და იტყოდა შჯულსა შინა და წინაჲსწარმეტყუელთა და მოციქულთა შინა, და გარდამოჴდა იორდანესა ზედა და წამა განკაცებისათჳს ძისა ღმრთისაჲსა, ვითარ-იგი მოვიდა ჴმაჲ, ვითარმედ: „ეგე არს ძჱ ჩემი საყუარელი“[1*], რომელმანცა შეიმოსა კაცი ეგე სრული ღმრთისმშობელისა მარიამისგან სულითა წმიდითა, ჴორცი და სამშჳმინველი ჭეშმარიტი და არა იგავით, რამეთუ ესრჱ მოვიდა სრულიად გამოჴსნად კაცისა ამის, ჩუენისა ცხორებისათჳს კაც-იქმნა და ხატითა კაცთაჲთა იქცევოდა. ჭამა და სუა, ვითარცა ჩუენ, და ჭეშმარიტად იტანჯა და იგუემა და ჯუარს-ეცუა პონტიელისა პილატეს ზე[3], ჯუარსა მას დაემშჭუალა, მოკუდა, დაეფლა, განცხოველდა. აღდგა მესამესა დღესა, ზეცად აღმა[ღ]ლდა, აჴდა, დაჯდა მარჯულ (200r) მშობელისა მის თჳსისა ღმრთისა, აჴდა, და მერმე მოსლვად არს განშჯად ცხოველთა და მკუდართა. და ვისთჳს-მე მოკუდა? ნუუკუე თანამდებ რაჲმე იყოა სიკუდილისა? ისმინე, რასა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი, ვითარმედ: „უშჯულოვებაჲ არარაჲ ქმნა და არცა იპოვა ზაკუვაჲ პირსა მისსა“[2*], რომელსა თავადიცა იტყჳს, ვითარმედ: „ვინ არს თქუენგანი, რომელი შემეტყუების მე ცოდვისათჳს?[3*] ანუ შჯულისაგან თანამდ[ებ] რაჲ-მე არსა სიკუდილისა? [და] თჳთ იტყჳს, ვითარმედ: „აღსრულება[დ მო]ვედ მე შჯულისა“[4*]. რომელსა ნეტარი [იგი] [მო]ციქული ეწამების, ვითარმედ: „აღსასრული შჯულისაჲ ქრისტე არს“[5*]. აწ მძლავრთაგან არა ნეფსით თჳსით მოკუდების კაცი. ხოლო ესე ცან, რომელსა იტყჳს, ვითარმედ: „თჳთ დავდვა თავი ჩემი და არავინ მიმიღოს იგი ჩემგან“[6*]. იტყჳს: „თჳთ დავდვა თავი ჩემი და მერმე აღვიღო იგი“[7*]. რაჲსა-მე ჰნებავს თავისა თჳსისა დადებად უბრალოსა მას, რომელი-იგი არა თანამდებ არს სიკუდილისა? მანვე თქუა: „მე ვარ მწყემსი კეთილი, რომელმან დავდევ სული ჩემი ცხოვართა ჩემთა ზედა“[8*]. რომელთა-მე საცხოვართა ზედა? ფრთხოლვილთა მათ ზედა, ვლტოლვილთა მათ, მჴეცთაგან ხეთქილთა მათ ზედა, რომელთათჳს წინაჲსწარ წინაჲსწარმეტყუელი იგი იტყოდა, ვითარმედ: „ყოველნი, ვითარცა ცხოვარნი, შეცთომილ ვიყვენით და უფალმან მისცა იგი ცოდვათა ჩუენთათჳს, და უშჯულოვებათათჳს ერისათა სიკუდილი აღმაღლდა“[9*]; რომლითაცა იჴსნ-

---

[1] ასეა. [2] მარადის სული წმიდაჲ Jer. 44. [3] ზჱ.

[1*] მრ. 1,11. [2*] ეს. 53,9. [3*] ი. 8,46. [4*] მ. 5,17. [5*] რომ. 10,4. [6*] ი. 10,17—18. [7*] ი. 10,17. [8*] ი. 10,11. [9*] ეს.53,6,8.

ნა წარტყუენულნი იგი ტყუეობისაგან. უკუეთუ ესრეთ არს, ქრისტესა შეასხმიდა შემასხმელი იგი მეფსალმუნე და თქუა: „ვიქმენ მე ვითარცა კაცი შეუწევნელი და მკუდართა შორის აზნაურ“[1*]. რამეთუ მარტოჲ იყო და არა დამონებულ ცოდვასა, და არა სხჳთა ძალითა რაჲთმე, არამედ თჳსითა ძლიერებითა მოკლა განძლიერებული სიკუდილი სოფლის შემჭამელი და დააცხრო ყოველი ცრემლი ყოველთა თუალთაგან, (200v) რაჲთა განაცხოველოს უკუდავსა მას სასუფეველსა შინა მოკუდავებაჲ კაცთაჲ. და მერმე ვითარცა იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი იგი: „აჴდა მაღალსა და წარმოტყუენა ტყუე იგი, მოიღო ნატყუენავი, განუყო ნიჭად და მოსცა ძეთა კაცთასა[2*]. რამეთუ რომლითა შეიტყუვნეს კაცნი უნდოჲთა მით კერპთმსახურებითა, მითვე ჩუეულებისა ძელითა მოაქცინა კაცნი ღმრთისმსახურებად და დაგჳტევა ჩუენ ნიში—ჯუარი იგი ვნებათა მათ თჳსთაჲ, რაჲთა ძელი იგი ჯუარისაჲ მის გამოქანდაკებულთა მათ წილ ძელთა იყოს ჩუენდა, და თჳთ ქრისტე—უჴმობელად ჯუარსა მას ზედა კაცისხატთა მათ წილ კერპთა მათ შებილწებულთა, რომელნი უშუმინვიერთა მათ მიმართ შეცთომილ იყვნეს, და სისხლი იგი უფლისა ჩუენისაჲ ძღუენთა მათ წილ და სიხარულთა ბილწებისათა და ზორვათა, რომელნი მივლენედ უშმუმინვიერთა[1] მათ წინაშე და იხარებედ. სარწმუნოდ გჳჩნნა მამამან, უსხი იგი დაკლა ძჱ ღმრთისაჲ და უწოდა ეკლესიასა წანულეთსა მას ქორწილისასა და მუნ აღესრულებოდა თქუმული იგი, ვითარმედ „ვისი არს სძალი, იგი არს სიძჱ“[3*], რომელ არს ქრისტე სიძე[2], ხოლო ეკლესიაჲ სძალ. და ვინ არიან მეგობარნი იგი სიძისანი მის? იგინი არიან, რომელთა ჭამეს ჴორცი იგი სიძისაჲ მის და მიივიწყეს ზორვაჲ იგი უწესოჲ შეკრებასა მას ეშმაკთა მათ წინაშე და[3] სახლი იგი უშჯულოვებისაჲ, კაცისპირთა[4] მ[ათ] კერპთა სადგომელი და თ[აყუანი]ს-სცეს ძელსა მას ჯუარისასა ჭე[შმა]რიტსა ჭეშმარიტებით და გა[ნუზა]ვებელსა მას ჴორცსა, რომელმან ც[ოდ]ვანი კაცთანი აჴოცნა და მას თანა სატანჯველი იგი და პატიჟიცა.

უკუეთუ ეგრე არს, რომელნი-იგი გამოიჴსნნა პატიჟისა მისგან და განამართლნა, დიდი ნიჭი მიჰმადლა მათ. მართლიად მოგუეცა დიდი ნიჭი და პატივი, რამეთუ ემბაზითა ამით შვილ ღმრთის ვიწოდებით. და აღგჳთქუა მოცემად ჩუენდა სამარადისოჲ იგი და უსაზღვროჲ ნიჭი, დაუსრულებელი იგი და გამოუთქუმელი იგი და (201r) უსაბამოჲ იგი სასუფეველი თჳსი, და ვითარცა ხენი აღმოცენებითა მით და მულკუვითა და ყუავილითა და თესლითა და ფურცლითა და ნაყოფითა და სულითა და გემოჲს-ხილვითა თითოვეულად თჳსისა მის ბუნებისა შიშულობასა შეიმოსს და საცნაურ-იქმნის სულითა მით და გემოჲს-ხილვითა, და ვითარცა-იგი წინა არნ, ეგრე სახედ გამოჩნდის და სხუად სახედ არა იცვალის, ეგრეცა კაცი ჴორცითა, ძარღჳთა[5], ძ[უ]ალითა[6], ნაწევრითა, შეძერწვითა, ტყავითა, თმითა შეიმოსის და შეიმკვის და მაშინღა სული იგი მისი მისავე მიიქცის. და რომლითა საქმითა დაეფლნიან სამარებსა, მითვე საქმითა ტჳრთოსანნი მოვიდენ. რამეთუ რაჟამს აღვიდოდა იგი მთასა მას ზეთისხილთასა, ღრუბელთა შინა ჰაერთა ზედა გზაჲ განქმნა, მამისა ზეცად აღვიდოდა, აღიპყრნა ჴელნი თჳსნი, აკურთხნა მოწაფენი იგი და წარავლინნა,

[1] პირველი უ ზემოდანაა დაწერილი. [2] სიძჱ. [3] + რ͠ა. [4] -თაჲ. [5] ძარღუთა. [6] ძუალითა Jer. 44.

[1*] ფს. 87, 5—6. [2*] ფს. 67,19. [3*] ი. 3,29.

რაჲთა მოიმოწაფნენ და ასწავებდენ ყოველთა წარმართთა. ამის ყოვლისათჳს ღმერთი ჭეშმარიტი ახარეს სოფელსა და, ვითარცა ასწავეს მოწაფეთა მათ მისთა სოფელსა, უწოდა მათ მოძღურად სულისა მიერ წმიდისა, რომელთა ეტყოდაცა: „სხუაცა მრავალ სიტყუა მაქუს თქუენდა, ხოლო აწვე ვერ შეუძლოთ დატევნად. ხოლო რაჟამს მოვიდეს სული იგი ჭეშმარიტებისაჲ, მოგაჴსენოს თქუენ და გიძღოდის თქუენ ყოველთა ჭეშმარიტებით“[1*]. და მერმე, ვითარმედ: „მივიდე და მეოხი იგი მოგივლინო თქუენ“[2*]. და ვითარცა იტყჳს სულითა წმიდითა პავლე მოციქული: „ნანდჳლვე დიდ არს ზრახვაჲ იგი ღმრთისმსახურებისაჲ მის, რომელი გამოჩნდა ჴორცითა, განმართლდა სულითა, განეცხადა ანგელოზთა, იქადაგა წარმართთა შორის, სარწმუნო იქმნა სოფლისა და აღმაღლდა დიდებითა“[3*]. აჴდა და დაჯდა მარჯუენით ღმრთისა მამისა; და შემდგომად დღისა მის ვნებისაჲსა, რომელ არს აღვსებაჲ, და აღსრულებასა მას დღეთა მათ ერგასისთასა, ვიდრე-იგი იყვნეს მოციქულნი შეკრებულ ერთად, მოვიდა სული წმიდაჲ (201v) და აღავსნა ყოველნი და იწყეს სიტყუად ენათა მრავალთა, ვითარცა სული იგი მისცემდა მათ სიტყუად ენათა უცხოთა, რომლისათჳსცა პეტრე აღივსო სულითა წმიდითა და მრავლითა იგავითა უჩუენებდა მათ მოსლვასა მას სულისა წმიდისასა და მადლთა მათ ქრისტესთა. და ვითარცა მოიღეს სული იგი წმიდაჲ, მოიჴსენეს სიტყუაჲ იგი უფლისაჲ, რომელ თქუა, ვითარმედ: „იოვანე ნათელ-სცემდა წყლითა, ხოლო თქუენ ნათელ-იღოთ სულითა წმიდითა“[4]. და მერმე იტყჳს, ვითარმედ: „ჩუენ არა მოვიღეთ სული ამის სოფლისაჲ, არამედ სული იგი, რომელ ღმრთისა მიერ არს“[5*]. რამეთუ თჳთ ქრისტე იტყჳს, ვითარმედ: „სულ არს ღმერთი“[6*]. გჳჩუენებს ერთობითსა მას სამებისა არსებასა სიტყუთა ამით: „რამეთუ არა თავით თჳსით რას იტყოდის, არამედ რაჲ-იგი ესმეს მას, იტყოდის და მომავალსა მას ყოფადსა გითხრობდეს თქუენ. მან მე მადიდოს, რამეთუ ჩემგან მიიღოს და გითხრას თქუენ, რამეთუ ყოველი, რაჲ არს მამისა ჩემისაჲ, ჩემი არს. ამისთჳს გარქუ თქუენ, რამეთუ ჩემგან მიიღოს და გითხრას თქუენ“[7*]. აწ იხილე ერთობაჲ იგი, ერთნებაჲ იგი, ერთსწორებაჲ იგი ჭეშმარიტისა მის სამებისაჲ. და იხ[ი]ლე, ვითარ გამობრწყინდა და გამოგჳნათლდა სამებაჲ ერთობით ჭეშმარიტად. რამეთუ იტყჳს, ვითარმედ: „არა თავით თჳსით რას იტყჳს სული იგი წმიდაჲ, არამედ ჩემგან მოიღოს და გითხრას თქუენ, რამეთუ რაჲ აქუს მამასა ჩემსა, ჩემი არს.“[8*] იხილე მამაჲ სრულ, ძჱ სრულ და სული წმიდაჲ სრულ, შემოქმედ მამაჲ, შემოქმედ ძჱ, შემოქმედ სული წმიდაჲ. მამისასა იტყჳს: „მამაჲ ჩემი, მოაქაჟამადმდე[1] საქმესა იქმს“[9*]. და მერმე: „დასაბამითგან ქმნა ღმერთმან ცაჲ და ქუეყანაჲ“[10*]. და ძისასა მახარებელი იტყჳს: „ყოველივე მის მიერ შეიქმნა და თჳნიერ მისა არარაჲ იქმნა“[11*]. და მერმე: „სიტყჳთა უფლისაჲთა ცანი დაემტკიცნეს“[12*]. და სულისა წმიდისათჳს იტყჳს: „და სულითა პირისა მისისაჲთა — ყოველი ძალი მათი“[13*]. და მერმე ქრისტე იტყჳს: „სული არს, რომელი განაცხოველებს, და ჴორცმან არაჲ არგის“[14*]. მოგუასწავა განუყოფელისა (202r) მის ბუნებისათჳსცა ღმრთეებისა მის, ძალისა განუწვალებელისა, რომლისათჳსცა თქუა, ვითარმედ: „გამოვედ მამისაგან და მოვედ სოფლად“[15*]. ეგრევე სულისა წმიდისასაცა იტყჳს, ვითარმედ: „სული იგი ჭეშმარიტებისაჲ, რომელი

---

1 -მდჱ

1* ი. 16,12—13. 2* ი. 16,7. 3* I ტიმ. 3,16. 4* საქმე 1,5. 5* I კორ. 2,12. 6* ი. 4, 24. 7* ი. 16,13—15. 8* ი. 16,15. 9 * ი. 5,17. 10* შეს. 1,1. 11* ი. 1,3. 12* ფს. 32,6. 13* ფს. 32,6. 14* ი. 6, 63. 15* ი. 16,28.

მამისა ჩემისაგან გამოვალს"[1*]. და ამითცა გჳჩუენებს ერთობასა მას განუწვალებელსა სამებისასა, რამეთუ იტყჳს, ვითარმედ: „სულ არს ღმერთი"[2*] და გჳჩუენებს თავისა თჳსისათჳსცა და ჭეშმარიტისა მის სულისათჳსცა, ვითარ განუშორებელ არს მამისაგან. დაღათუ მოციქულნი მოვლინებულ მამისაგან ითქუმიან, არამედ სამებისა მიერ; ერთობითვე ნებითა თუ ერთვე ზრახვით თუ ეგრეთვე განუწვალებელმან სამებამან ერთობით საქმჱ იგი აღასრულა, რომლისათჳსცა იოვანე ნათლისმცემელი წამებს, ვითარმედ: „ღმერთი ვერვინ სადა იხილა, გარნა მხოლოდშობილმან ძემან, რომელი არს წიაღთაგან მამისათა, მან გჳთხრა"[3*]. რამეთუ თანა-ყოფილად რაჲ იგი იხილეს, მას საქმესაცა მოქმედ იყვნეს ძჱ და სული წმიდაჲ. ვითარცა მამაჲ და ძჱ და სული წმიდაჲ სწორ ღმრთეებითა, საქმეთაგან მამისათა ეგრევე მეცნიერ იყვნეს. ჵ საკჳრველი ნიჭი ღმრთის ცნობისაჲ, წილით ხუედრებული მოციქულთა მათ! ვითარ ესევითარსა შუენიერსა და სულნელსა ცნობასა მეყს წარეწინეს, ამის სახედვე ჭეშმარიტისა მის სულისა წმიდისათჳს წეს არს გულისხმისყოფად, რომელ თქუა, ვითარმედ: „სული იგი ჭეშმარიტებისაჲ, რომელი გამოვალს მამისაგან"[4*]. გამოვალს და არა განიყოფვის, გარდაეცემის და არა მოაკლდების. და ერთბამად ჭეშმარიტად ერთობასა მას და ერთსწორებასა იტყჳს: „მე მამისა თანა და მამაჲ ჩემ თანა"[5*]. და „რომელმან მიხილა მე, იხილა მამაჲ ჩემი"[6*], რამეთუ არა საზღვრით რაჲ ღმრთეებასა დაიტევს. და აწ ესრე-მე ვთქუათა, ვითარმედ მამაჲ ცათა შინა და მხოლოდშობილი ძჱ და ჭეშმარიტი სული (202v) ქუეყანასა ზედა, რომლითა სავსე არს ყოველი და არს ყოველსა შინა და ზედა ყოველსა? ამის ყოვლისათჳს ღმრთეებრ იტყჳს, ჰმოძღურის და ასწავებს ქრისტეს მოწაფეთა მათ. და იგინი აღსავსე სულითა წმიდითა დიდთა მათ მაღლთა მოძღურებისათა ძისა მის ღმრთისათა უქადაგებდეს ყოველთა და ასწავეს მრავალთა სარწმუნოვებაჲ ჭეშმარიტი. და საქმითა მით სიმჴნისაჲთა მრავალთა განმათავისუფლებელსა მას უღელსა დაამორჩილებდეს, რამეთუ მცირისა მის მიზეზისათჳს ამიერ ზეცად შეწირეს სარწმუნოვებაჲ თჳსი წმიდით საქმითურთ. აწ ამიერითგან ძჱ ღმრთისაჲ მიუწდომელთა კეთილთა შუავალმდგომელ არს და თანამდებ, რომელთა უყუარს იგი. და რაჲ-მე ნანდჳლ მიუწდომელ და განუზომელ ამისა უფროჲს იყოს, რაჟამს აღსრული იგი მამისა ზეცად ზეცითვე დიდებითა მამისაჲთა მოვიდეს და წინაშე ყოველთა მათ (და)სთა ანგელოზთასა და ერთა მათ ძლიერთა ჴელი უპყრას თჳსთა მათ საყუარელთა და თჳსა მიიზიდნეს და თჳსსავე მას ღმრთეებისა საყოფელსა ახაროს? რამეთუ მოუკლებელი იგი და ძლიერი ღმერთი ადგილსა მას სამკჳდრებელსა მიგრძობილსა მას საზღვარსა დაუსრულებელსა მას სასუფეველსა განუმზადებს საყოფელსა, რომელ ერთსა მას ხოლო საშუებელსა წესიერნი იგი და ღირსნი. სიტყჳერთა მათ და სულიერთა და ჴორციელთა თავისა თჳსისა თანა განუმზადოს საყოფელი, რომლისათჳსცა ყოვლადვე მჴსნელი იგი ახარებდა მოწაფეთა მათ და აღუთქუმიდა, ვითარმედ: „სადაცა მე ვიყო, მუნცა თქუენ იყვნეთ და ყოველსა ჟამსა დიდებასა ჩემსა ჰხედვიდეთ"[7*]. ხოლო ერთი ესე გამო-ხოლო-აცხადებს და ზემთა ხოლო იტყჳს: „მაშინ უწყოდით, რამეთუ მე მამისა თანა და თქუენ ჩემ თანა. და მე თქუენ შორის"[8*]. ამას ზედა მოსაჴსენებელ არს სიტყუაჲ

[1*] ი. 15,26. [2*] ი. 4, 24. [3*] ი. 1,18. [4*] ი. 15, 26. [5*] ი. 17, 21. [6*] ი. 14, 9. [7*] ი. 14,3; 17,24. [8*] ი. 14,20.

იგი: „რომელი თუალმან არა იხილა და ყურსა არა ესმა და გულსა კაცისასა არა შთავარდა, (203r) რომელი განუმზადა ღმერთმან მოყუარეთა თჳსთა“[1*]. ვითარცა იტყჳს ნეტარი იგი პავლე[1], ვითარმედ: „მადლი ქრისტესა გამოუთქუმელთა მათ ზედა ნიჭთა მისთა[2*]. რამეთუ არა ცუდად რაჲმე და უდებად ეგოდენ დამდაბლდა ღმერთი სიტყუაჲ და ძჱ მხოლოდშობილი დაუსაბამოჲსა ღმრთისაჲ და ნანდჳლვე ჭეშმარიტ ძე[2] ღმრთის, რამეთუ დამდაბლდა, რაჲთა ჩუენ აღგუამაღლნეს, რომლისათჳსცა თავს- იდვა ძედ დავითისად წოდებაჲ, რაჲთა ჩუენ მყვნეს ძე ღმრთის. შეიწყნარებს მამაჲ ძისაჲ მონასა მაგას, რაჲთა გექმნეს მამა უფალი იგი. უკუეთუ შენისა მაგისგან რას ორგულებ, მისისა მისგან გრწმენინ და ისწავე, რამეთუ უმეტჱს რაჲმე გონებასა კაცთასა ესე ძნელ უჩს, ვითარმედ ღმერთი განკაცნა ამისთჳს, რაჲთა კაცი ძე[2] ღმრთის ითქუას. აწ რაჲამს გესმას, ვითარმედ ძჱ ღმრთისაჲ ძედ დავითის არს და ძედ აბრაჰამისა, ნურას ორგულებ[1] ამიერითგან, ვითარმცა შენ ძჱ [ად]ამისი არა ძე[2] [ღმრთისა იყავ. იშვა ჴორციელად წმიდისა მის ქალწულისაგან, რაჲთა შენ იშვე წმიდისა მის მიერ სულისა*.] იშვა დედაკაცისაგან, რაჲთა შენ იშვე ემბაზისაგან, რომელ-ეგე იქმენ ძე[2] ღმრთის. ამისთჳსცა მეორედ იშვა და ჩუენ გუემსგავსა და უზეშთაეს ჩუენსა იქმნა, რამეთუ დედაკაცისაგან შობაჲ ჩუენ ზედა-გუედების და ამისა შემდგომად არა ჴორცისაგან, არცა სისხლისაგან, არამედ სულისა წმიდისაგან ვიშვებით წმიდასა მას ემბაზსა შინა. ესე მისი არს, რომელი-იგი უზეშთაეს ჩუენსა ნაშობი იყო. და რამეთუ ჩუენ ზედა განმზადებულ იყო აღსრულებად, წინაჲსწარ გუაუწყა. და რამეთუ ვითარცა თავადი თჳნიერ სისხლისა და თჳნიერ ნებისა ჴორცთაჲსა იშვა მეორე იგი შობაჲ, ეგრჱთვე ჩუენ თჳნიერ სისხლისა და თჳნიერ ჴორცისა წმიდისა სულისაგან ვიშვნეთ ზესკნელითა მით შობითა. და ვითარცა გამოგჳჩნდა ჩუენ მეუფჱ იგი და ღმრთეებისა ბუნებაჲ იგი ხატად კაცისა, ეგრეცა კაცნი თჳსსა [მას ღმრთეებასა, მეუფებასა გჳრგჳნოსან-გუყვნეს და სასუფეველსა მას შინა თჳსსა გუახაროს წარუ]* (203v) ვალსა მას ზეცისა სიხარულსა მისსა. დიდებაჲ ღმრთეებასა მისსა აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

აწ ამიერითგან მტკიცედმცა გჳპყრიეს[3] კეთილი იგი აღსარებაჲ, რომელ აღვიარეთ. ნუმცა მივაქცევთ ნუცა მარჯულ, ნუცა მარცხლ! გურწმენინ მამაჲ ღმერთი სრული და ძჱ ღმერთი სრული და სული წმიდაჲ ღმერთი სრული! ერთ არს ღმრთეებაჲ წმიდისა სამებისაჲ, ერთი არსებაჲ, ერთი ბუნებაჲ, ერთი თავადი სრული სამებაჲ, ერთი სრული ღმერთი, ერთი ძალი, ერთი ძლიერებაჲ, ერთი უფლებაჲ, ერთი ერთობითი დიდებაჲ, ერთი ერთობითი ნათლითა, ერთი ერთობითი აღვსებითა, რამეთუ ვერვინ შეუძლოს გამოძიებად, რაჲ ანუ ვითარმე იყო.

გურწამს სამებაჲ. ირწმუნეთ ერთობაჲ უტყუად დუმილით. გარნა გრწმენინ ხოლო [აწ გამოუძიებელი იგი და გამოუთქუმელი. ჵ, მიწისაგანთა მათ გამოსრულთა გამოსახ]*ულთა და შექმნულთა ვითარ შეუძლოთ გამოძიებად ანუ ცნობად მაღლისა[4] მის და დასაბამითნი ესე დაბადებულნი დაუსაბამოჲსა მის? მიუწდომელი იგი ვითარ შეუძლოთ გამოძიებად? რომლისაჲ არს დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

---

[1] პავლჱ. [2] ძჱ. [3] გიპყრიეს (გჳპყრიეს Jer. 44.) [4] მაღლისაჲ.

[1*] I კორ. 2,9. [2*] II კორ. 9,15.

* ფურცლის ქვედა ნაწილი ჩამოჭრილია. ტექსტი აღდგენილია Jer. 44 მიხედვით.

# ႧႵႳႫႳႪႨ ႼႫႨႣႨႱႠ ႣႠ ႬႤႲႠႰႨႱႠ ႫႠႫႨႱႠ ႹႳႤႬႨႱႠ ႨႮႭႪႨႲႤႱႨ ႫႧႠႥႠႰႤႡႨႱႩႭႮႭႱႨႱႠჂ ႱႠႾჁ ႠႣႧႵႳႫႨႱႠჂ

მართალ არს სიტყუაჲ ესე, რომელსა ვიტყჳ და ყოვლითა წესიერებითა შესაწყნარებელ, განღჳძებად ჩუენდა ძილისაგან ამას ჟამსა და აღებად გულნი ჩუენნი ზედა მკლავთა ჩუენთა ღმრთისა მიმართ ცათა შინა, ნუუკუე მეყს მოვიდეს მამასახლისი იგი, რაჲთა რაჟამს მოვიდეს, მპოვნეს ჩუენ მღჳძარენი.

ვეკრძალნეთ ჩუენ ჟამსა ამას სიძისასა[1], რაჲთა მის თანა შევიდეთ საქორწინესა მას; განვმზადოთ ზე[თი] სანთელთა ჩუენთა, რაჲთა მივეგებვოდით მას სიხარულით; მოვიმზადოთ საგზალი სადგურთა ჩუენთა [იწროჲსა*] (204r) მის და წულილისა გზისათჳს; განვიძარცოთ და განვაგდოთ ჩუენგან წიდოვნებაჲ, რაჲთა შევიმოსოთ სამოსელი საქორწინე; დავსძინოთ ვეცხლსა მას, რომელი მოვიღეთ, რაჲთა ვიწოდნეთ მონა ქველ და სარწმუნო; მარადის ვიყვნეთ ლოცვასა შინა, რაჲთა განვლოთ ადგილი იგი, სასარჩლოჲ და საშინელი; განვიწმიდნეთ გულნი ჩუენნი უძლურებისაგან, რაჲთა ვიხილოთ მაღალი იგი დიდებითა თჳსითა; ვიქმნეთ მოწყალე[2], ვითარცა წერილ არს, რაჲთა შეგჳწყალნეს ჩუენ ღმერთმან; იყავნ მშჳდობაჲ ჩუენ შორის, რაჲთა ვიწოდნეთ ძმად ქრისტესა; გუმშიოდენ სიმართლისათჳს, რაჲთა განვძღეთ ტაბლისა მისგან საუფლოჲსა; ვიქმნეთ მარილ ჭეშმარიტებისა, რაჲთა არა მივეცნეთ საჭმლად გუელსა მას; განვწმიდოთ[3] სათესავი ჩუენი ეკალთაგან, რაჲთა მივსცეთ ნაყოფი ერთისა წილ ასი; დავდვათ საფუძველი ჩუენი კლდესა ზედა, რაჲთა არა შეიძრას ქართა და ღელვათაგან; ვიქმნეთ ჭურ პატიოსან, საჴმარ უფლისა თჳსისა; განვყიდოთ მონაგები ჩუენი და მოვიყიდოთ მარგალიტი იგი ქრისტე, რაჲთა განვმდიდრდეთ; დავიკრძალოთ საფასჱ ჩუენი ცათა შინა, რაჲთა, რაჟამს მივიდეთ, განვაღოთ[3] და ვიხილოთ უფალი ჩუენი სნეულებითა, რაჲთა გჳწოდის ჩუენ, და დავდგეთ მარჯუენით მისა; მოვიძულნეთ თავნი ჩუენნი და შევიყუაროთ ქრისტე, ვითარცა მან შემიყუარნა ჩუენ და მიეცა ჩუენთჳს; პატიოსნად ვიპყრათ სული იგი ქრისტესი, რაჲთა მადლი ვპოვოთ მისგან; უცხო ვიქმნნეთ ამის სოფლისაგან, ვითარცა ქრისტემან უცხოდ იპყრა თავი თჳსი ამის სოფლისაგან; ვიქმნეთ მდაბალ და მშჳდ, რაჲთა დავიმკჳდროთ ქუეყანაჲ იგი კურთხევისაჲ; ვეკრძალნეთ ჩუენ მსახურებასა მისსა, რაჲთა გუმსახუროს ჩუენ კარავსა მას სიწმიდისასა; ვილოცვიდეთ მისა მიმართ სიწმიდით, რაჲთა შევიდეთ წინაშე სიმდიდრესა ღმრთეებისა მისისასა; ვეზიარნეთ ვნებასა მისსა, რაჲთა აღდგომასა მის თანა ვცხოვნდეთ; აღვიღოთ ნიში მისი ჴორცითა ჩუენითა, (204 v) რაჲთა განვერნეთ რისხვისა მისგან, რომელ მომავალ არს. საშინელ არს დღჱ იგი, რომელსა მოვიდეს და ვინ-მე არს, რომელმან დაუთმოს მას? საშინელ და ძლიერ არს რისხვაჲ იგი მისი და მოსრნეს ყოველნი უშჯულონი. აწ დავიდგათ ჩაფხუტი იგი სასოებისაჲ, რაჲთა არა დავიწყლნეთ და მოვწყდეთ ღუაწლსა მას შინა; მოვიმტკიცნეთ წელნი ჩუენნი ჭეშმარიტებითა და სიმართლითა, რაჲთა არა დაჴსნილ ვიპოვნეთ ღუაწლსა მას ბრძოლისასა; აღვდგეთ და განვაღჳძოთ ქრისტე, რაჲთა დააცხროს ღელვაჲ ესე; აღვიღოთ ფარი პირის-პირ ბოროტსა მას, განმზადებულებაჲ

---

[1] ძილისასა (სიძისასა Jer. 44. Ath. 11). [2] მოწყალჱ. [3] +და ვიხარებდეთ Ath. 11.

* ფურცლის ქვედა ნაწილი ჩამოჭრილია. ტექსტი აღდგენილია J r. 44 და Ath. 11 მიხედვით.

სახარებისაჲ, მჴსნელისა ჩუენისაჲ[1*]; მოვიღოთ უფლისაგან ჴელმწიფებაჲ, რაჲთა[1] კადნიერ ვიქმნეთ დატკებნად გუელთა და იქედნეთა[2*]; განვიშოროთ ჩუენგან რისხვაჲ და გულის-წყრომაჲ ყოვლით სიბოროტითურთ; სიტყუაჲ უშუერი და ლაღობაჲ უწესოჲ განიშორეთ პირთაგან თქუენთა, რამეთუ მაგით ილოცავთ თქუენ ღმრთისა მიმართ; ნუმცა ვართ მწყევარ, რაჲთა განვერნეთ ჩუენ წყევისა მისგან რჩულისაჲსა[3*]; ვიქმნეთ მუშაკ მალე-მოქმედ, რაჲთა მოვიღოთ სასყიდელი პირველთა მათ თანა[4*]; ვიტჳრთოთ სიმძიმჱ დღისა[2] ამის, რაჲთა მოვიღოთ სასყიდელი უმეტესი; ნუმცა ვართ მუშაკ მოცალე, რამეთუ აჰა ესერა უფალმან ჩუენმან მოგჳყვანნა ვენაჴსა თჳსსა; დანერგულმცა ვართ, ვითარცა ვენაჴნი საყურძენსა ქრისტესსა, რამეთუ იგი თავადი არს ვენაჴი ჭეშმარიტი; ვართმცა ვენაჴ ნაყოფის გამომღებელ, რაჲთა არა განვარდეთ ვენაჴისა მისგან ჭეშმარიტისა[5*]; ვართმცა სულად სულნელად[6*], რაჲთა ვიდოდის სულნელებაჲ ჩუენი [გარემოჲს ჩუენსა; დავიგლახაკნეთ თავნი ჩუენნი*] ამას სოფელსა შინა და მრავალნი განვამდიდრნეთ მოძღურებითა ჩუენითა; მამაჲ არა ვისუათ ქუეყანასა ზედა, რაჲთა ვიქმნეთ შვილ მამისა მის ზეცათაჲსა[7*] და თუ არაჲ გუაქუნდეს რეცა, ყოველივე გუაქუს, და რეცა არავინ გჳცნის, და მეცნიერნი ჩუენნი მრა(205r)ვალ არიან; ვიხარებდეთ სასოჲსა მის ჩუენისა მიმართ მარადის, რაჲთა ჩუენ ზედა იხარებდეს სასოჲ იგი ჩუენი და მჴსნელი [ჩუენი*]; დავიტანჯნეთ თავნი ჩუენნი ამას სოფელსა და თანამდებ ვიქმნეთ ვნებათა მათ უფლისათა, რაჲთა არა თავ-დაკიდებულ ვიქმნნეთ შემთხუევასა მისსა დალიჳსა მას საშჯელისასა; აღვიღოთ ჩუენ საბრძოლი ღუაწლისაჲ, განმზადებულებაჲ სასარებისაჲ[8*]; დავჰრეკოთ კარსა მას ზეცისასა, რაჲთა განგჳღოს წინაშე ჩუენსა და შევიდეთ მას[9*]; უწყინოდ ვითხოვდეთ წყალობასა მისსა, რაჲთა მოვიღოთ, რავდენცა გჳნდეს; ვითხოვოთ სასუფეველი მისი და სიმართლჱ, რაჲთა ქუეყანაჲ ესეცა მოგუეცეს და მოგუემატოს[10*]; ვზრუნვიდეთ ზესკნელსა მას და მასცა ვზრახვიდეთ, ადგილსა მას, რომელსა ქრისტე ამაღლდა; დაუტევოთ სოფელ[ი] ესე, რამეთუ არსვე არა ჩუენი; და მივიწინეთ სოფელსა მას, რომელსაცა ჩინებულ ვართ; აღვიხილნეთ თუალნი ჩუენნი მაღლად, რაჲთა ვიხილოთ ბრწყინვალებაჲ გამოჩინებისა მისისაჲ; აღვიმაღლოთ ფრთითა ჩუენითა, ვითარცა ორბთა[11*], რაჲთა ვიხილოთ, ჴორცი იგი ვის თანა [არს**]; დავჰმზადოთ ძღუენი იგი მეუფისა მის, ნაყოფი საწადელი, მარხვაჲ და ლოცვაჲ, რომელ არს წინდი მისი, რაჲთა სარწმუნო-გუყვნეს ყოველსა ზედა საფასესა მისსა. და რომელი-იგი არა ერწმუნოს აღთქუმასა თჳსსა, რაჲცა აღუთქუა, არა აუფლონ[3] მას შესლვად სახლსა მას საფასისასა. აწ ვეკრძალნეთ ჴმასა მას სიძისასა. მივეგებვოდით მას სიხარულით და მივართუათ მას შესაწევნელი აღთქუმაჲ, სიმართლჱ და ვერწმუნნეთ აღთქუმასა. და განვერნეთ ცეცხლსა მას უშრეტსა. ხოლო იგი, რომელსა არა ჰმოსიეს სამოსელი საქორწინე[12*], განჴადონ იგი ბნელსა მას გარესკნელსა და [არა**] აუფლონ[3] მას ჭამად პურისა მისგან საქორწინისაჲსა[13*]. რომელსა უყუარს აგარაკები და სავაჭროჲ, ჴუებულ იპოვოს იგი ქალაქსა მას წმიდათასა. და რომელმან არა გამოიღოს ნაყოფი შორის ვენაჴსა, (205v) განფხურენ და განაგდონ იგი სატანჯველად. რო-

---

[1] რ~. [2] დღისაჲ. [3] უფლონ (აუფლონ Jer. 44. Ath. 11).

[1*] შდრ. ეფეს. 6,16,15. [2*] შდრ. ლ. 10, 19. [3*] შდრ. გ. 5,22. [4*] შდრ. მ. 20. 1—14. [5*] შდრ. ი. 15,1—6. [6*] შდრ. II კორ. 2,15. [7*] შდრ. მთ. 23,9. [8*] შდრ. ეფეს. 6,16. [9*] შდრ. მ. 7,7. [10*] შდრ. მთ. 6. 33, [11*] შდრ. მთ. 24, 28. [12*] შდრ. მთ. 22, 12. [13*] მთ. 22,13.

* მხოლოდ Ath. 11-ში. ** ასეა Jer. 44, Ath. 11.

მელმან მოიღოს ვეცხლი უფლისა თჳსისაგან, მიაქციენ იგი მომცემელისავე თჳსისა აღნადგინებითურთ[1*], [რომელსა უნდეს ვაჭარ-ყოფაჲ, იყიდენ აგარაკი[1a*] საფასითურთ*] და რომელმან დასთესოს თესლი სიწმიდისაჲ, განწმიდენ ქუეყანაჲ თჳსი ეკალთაგან[2*]. რომელსა უნდეს მონადირე-ყოფად, საქმარი თჳსი მარადის მზად იპყარნ. რომელსა უნდეს წმიდა-ყოფად სოფელსა ამას, შინა, თავი თჳსი კრძალულად იპყარნ, რომელსა უნდეს მოღებად გჳრგჳნი ზეცისაჲ[3*], ერწმუნენ აღთქუმასა თჳსსა. რომელი რბიოდის ასპარეზსა მას, ზაკულებასა მბრძოლისა თჳსისასა ეკრძალებოდენ. რომელი შევალს ღუაწლსა, მტკიცედ შეიჭურენ. რომელმან მოიგოს ჯაჭჳს ჭური, წმიდად იპყარნ ყოველსა ჟამსა. რომელმან თავს-იდვას მსგავსებაჲ ანგელოზთაჲ, უცხოდ იპყარნ თავი თჳსი კაცთაგან. რომელმან აღიღოს უღელი წმიდათაჲ, მიცემაჲ და მოღებაჲ განიშორენ. რომელსა უნდეს მოპოვნებაჲ თავისა თჳსისაჲ, მოსაგებელი ამის სოფლისაჲ განიშორენ. რომელსა უყუარს სახლი ზეცისაჲ, თიჴისა სახლთა ნუ დაშურებინ, რომელსა უნდეს ღრუბელთა თანა აღმაღლებაჲ, საჴედართა მკულთა ნუ იღუწინ. რომელსა სწადის ხილვაჲ ზეცისა მის სიძისაჲ, უბიწოდ იპყარნ თავი თჳსი ყოველსა ჟამსა. რომელსა სწადის ზეცისა იგი სასუმელი, მთრვალობასა განეშორენ. რომელი თჳთ იჩინა პურსა მას ზეცისა სიძისასა[1], ნუ იქმნინ[2] ვაჭრობად ამას სოფელსა[4*]. რომელმან თჳთ დაითესა თესლი კეთილი, წმიდად იპყარნ ღუარძლისაგან და ეკალთაგან[5*]. რომელმან იწყოს შჱნებად გოდლისა, აღითუალენ, რომლითა აღიშენოს. [რამეთუ*] რომელმან იწყოს შენებად, ჯერ-არს მისა აღსრულებადცა, რაჲთა არა საკიცხელ იქმნეს თანაწარმავალთაგან[6*]. რომელი აშენებდეს სახლსა, განზრახვით დადევინ საფუძველი მისი კლდესა ზედა, რაჲთა არა შეიძრას იგი ქართაგან[7*]. [რომელსა უნდეს სილტოლაჲ ბნელისაგან*], ვიდოდენ ნათელსა, ვიდრე ნათელი მის თანა[8*] არს**... [Ath. 11, 277v; რომელსა ეშინოდის სილტოლა ზამთრის[9*], ზაფხულის განჰმზადენ შესავედრებელი თჳსი, რომელსა უნდეს შესლვად განსუენებასა, განჰმზადენ შაბათისა მისთჳს საგზალი[10*], რომელი ითხოვდეს უფლისაგან თანანადებთა თჳსთა (მოტევებასა, Jer. 44), მიუტევენ მანცა თანამდებსა მას თჳსსა, რომელსა უყუარდეს სიმდაბლჱ, მკჳდრ იყოს იგი ქუეყანასა მას ცხოველთასა[11*]. რომელსა უყუარდეს[3] მშჳდობაჲ, ნაშობ ღმრთის[12*] ეწოდოს[4]. რომელმან უწყოდის[5] ნებაჲ უფლისა თჳსისაჲ, ყავნ ნებაჲ მისი, რაჲთა არა რისხვაჲ უფროჲსი[6] მიიღოს. (რომელმან განიწმიდოს თავი თჳსი ზაკულებისაგან, მეუფჱ ქრისტჱ თუალითა თჳსითა იხილოს. რომელმან შეიწყნაროს სული იგი ქრისტჱსი, წმიდად იპყარნ თავი თჳსი და დაიცევინ შინაგანი იგი თჳსი კაცი, რომელი იწოდა ტაძრად ღმრთისა, წმიდად იპყრენინ ჴორცნი თჳსნი ყოვლისაგან ბილწებისა[13*]. რომელმან შეაჭმუნვოს სული იგი ქრისტჱსი, მწუხარებასა შინა იყოს[14*] ყოველსა ჟამსა***). რომელმან მიიღოს ჴორცი იგი ქრისტჱსი, წმიდად იპყრენინ ჴორცნი თჳსნი ყოვლისაგან წიდოვნებისა. რომელმან განიძარცოს ძუელი იგი კაცი, ნუღარა მიიქცევინ მათვე საქმეთა პირველთა. რომელმან შთა-

---

[1] ზეცისასა Ath. 11, სიძისასა Jer. 44. [2] იუნჯებნ (იჯმნინ Jer. 44. Ath. 11). [3] უნდეს Jer. 44. [4] იწოდოს Jer. [5] უწყის Jer. 44. [6] არა რისხვაჲ უფროჲსი] რისხვაჲ უფლისაჲ არა Jer. 44.

[1*] შდრ. მ. 25,16. [1a*] შდრ. მთ. 13,44. [2*] შდრ. მთ. 13,7. [3*] შდრ. I კორ. 9,24. [4*] შდრ. ლ. 14, 18—19. [5*] შდრ. მთ. 13,24—25. [6*] შდრ. ლ. 14,29. [7*] შდრ. მთ. 7,24—25. [8*] შდრ. ი. 12,15. [9*] შდრ. მთ. 24,20. [10*] შდრ. ებრ. 4,11. [11*] შდრ. მთ. 5,5. [12*] მთ. 5,9. [13*] შდრ. I კორ. 3,16—17. [14*] შდრ. ფს. 37,7.

* მხოლოდ Ath. 11-ში. ** ამის შემდეგ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი. *** (რომელმან... ჟამსა) არ არის Jer. 44.

იცუას კაცი იგი ახალი, დაიცევინ თავი თჳსი ყოვლისაგან ბილწებისა. რომელმან შთაიცუას ჯაჭჳ წყლისა მისგან ემბაზისა, ნუ განიძარცუავნ მას, რაჲთა არა დაისაჯოს. (278r) რომელმან აღიღოს ფარი წინაშე მჴდომისა მის, დაიცევინ თავი თჳსი ისართაგან მომავალთა მის ზედა. რომელი მცონარი არს, იგი არა სათნო არს წინაშე უფლისა თჳსისა. რომელი ზრახავს რჩულსა უფლისასა[1*], ზრახვასა ამის სოფლისასა ნუ შევარდებინ. რომელსა ჰნებავს სლვაჲ რჩულსა უფლისასა, ჰგავს იგი ხესა, რომელი დანერგულ არნ თანა-წარსავალსა წყალთასა. რომელი ესავს კაცსა მოკუდავსა, მიიღოს მან წყევაჲ იგი, რომელ თქუა იერემია[2*]. რომელმან აღანთოს სანთელი თჳსი, ნუ დაშრეტნ მას. რომელი მოელის ჴმასა მას სიძისასა, თანა მიიღენ ზეთი. და რომელი-იგი მეკარე არს, ეკრძალენ უფალსა მას თჳსსა. რომელსა უყუარს ქალწულებაჲ, ემსგავსენ იგი ელიას. რომელმან აღიღოს უღელი აღთქუმისაჲ, აღასრულენ აღთქუმაჲ იგი. რომელსა უყუარდეს შეყენებით ცხორებაჲ, მოელოდენ სასოებასა.

მზაკუვარ არს, ძმანო, და მრავალ-მანქანა მჴდომი იგი ჩუენი, და პირსა მჴნეთასა განემზადების[1] დაჴსნად მათა, უძლურნი იგი არიანვე მისნი და არა ჰბრძავნ წარტყუენულთა მათ მის მიერ, ხოლო რომელთა ჰქონდენ[2] ფრთენი სიმართლისანი, აღფრინდიან მათგან და ვერ ეწიის ისარი იგი მისი, რაჟამს ესრინ მათ. სულიერნი ხედვენ მას, რაჟამს-იგი ჰბრძავნ და არა იუფლიან იგი ჴორცთა თჳსთა ზედა. ყოველთა შვილთა ნათლისათა არა ეშინის მისგან, რამეთუ ბნელი ილტინ წინაშე პირსა ნათლისასა. და შვილთა კეთილისათა არა ეშინის ბოროტისაგან, რამეთუ დასათრგუნველად მიეცა იგი ფერჴთა მათთა[3*]. რამეთუ რაჟამს ბნელის სახედ[3] ეოცის მათ, იგინი ნათელ იქმნიან[4*], და რაჟამს დაშრიალდის მათ ზედა, ვითარცა გუელი იგი, მარილ იქმნიან[5*] და ვერ ჭამის მათგან, და თუ ეჩუენის მათ მსგავსად ასპიტისა და იქედნისა, იგინი იქმნიან მსგავსად ნიჩეველთა ყრმათა. და თუ შევიდის მათდა მშიერებითა ჭამადთაჲთა, სძლიან მას მარხვითა მათითა, მსგავსად მჴსნელისა ჩუენისა. და თუ თუალთა განცხრომითა ჰბრძავნ (278v) მათ, მით აღიხილნიან თუალნი მათნი სიმაღლესა ცისასა. და თუ ჰნებავნ, ვითარმცა შეიტყუვნა იგინი სიტყჳთა, მათ გარე-წარიცოდიან სიტყუაჲ მისი სასმენელთაგან მათთა. და თუ გამოეცხადის მათ და ბრძოლა უყვის, იგინი შეიჭურნიან სარწმუნოებითა და დასციან იგი. და თუ ძალითა მიიწიის მათ ზედა, განილჳძიან მათ და განიფრთხვიან თაყუანის-ცემად და ადიდებედ ღმერთსა, და თუ მონაგებითა აზრზენნ[4], მათი იგი გლახაკთა განუყვიან. და გულის-თქუმითა ევაჲსითა თუ აღძრნის იგინი, მარტოდ განეშორნიან და შეეყენნიან, და არა ასულთა თანა ევაჲსთა.

შევიდა ადამისა ჴელითა ევაჲსითა, და ადამ შეიტყუვა[5] სისულელესა შინა თჳს[ს]ა[6*].

მოვიდა იოსებისა ჴელითა დედუფლისა თჳსისაჲთა და იოსებ გულისჴმაყო ზაკულებაჲ იგი მისი, და არა ისმინა სიტყუაჲ იგი დედუფლისა თჳსისაჲ[7*]. ჴელითა დედაკაცისაჲთა ჰბრძოლა[6] სამსონს, ვიდრემდის წარწყმიდა მისგან აღთქუმაჲ იგი მის ზედა[8*].

პირმშოჲ იყო რუბენ ყოველთა ძმათა მისთა და ჴელითა მამის ცოლისა] (206r). თჳსისაჲთა დაეცა ნიში მის ზედა[9*].

[1] განემზადის Jer. 44. [2] რომელსა ჰქონედ Jer. 44. [3] ბნელის სახედ] მსგავსად ბნელისა Jer. 44. [4] +ამათ Jer. 44. [5] შეიტყუა Ath. 11. [6] სძლო Ath. 11, ჰბრძოდა Jer. 44.

[1*] შდრ. ფს. 1,1—3. [2*] შდრ. იერ. 17,5. [3*] შდრ. შეს. 3,15. [4*] შდრ. მ. 5,14. [5*] შდრ. მ. 5,13. [6*] შდრ. შეს. 3,6. [7*] შდრ. შეს. 39, 7—8. [8*] შდრ. მსაჯ. 16. [9*]. შდრ. შეს. 49, 3; 35, 23.

მღდელთმოძღუარი იყო აჰრონ სახლსა მას ისრაჱლისასა. და მარიამის, დისა თჳსისათჳს, შეჰშურდა მოსესი[1*]. მიავლინა მოსე გამოყვანებად ერისა მის ქუეყანისა მისგან მეგჳპტელთაჲსა და თანა წარიყვანა მზრახვალი იგი ბოროტთაჲ. და შეემთხჳა უფალი მოსეს და ინება მოკლვაჲ მისი. მან მიაქცია ცოლი მისი მუნვე ქუეყანად მადიამელთაჲდ[1a*].

მჴნე და ძლიერ იყო დავით ყოველსა ლუაწლსა შინა და ჴელითა ასულისა ევაჲსითა ჰპოვა მის თანა ბრალი[2*].

ქმნულკეთილ იყო ამნონი და შუენიერ ჴილვითა და შეკრა იგი გულისთქუმამან დისა მისისამან და მოკლა იგი აბესალომის მიერ, რამეთუ აგინა დაჲ თჳსი თამარი[3*].

ამაღლდა და განდიდნა სოლომონი უფროჲს ყოველთა მეფეთა ქუეყანისა[თა] და დღეთა მათ განდიდებისა მისისათა დედათა განდრიკეს გული მისი[4*].

და ჴელითა იეზაბელისითა, ასულისა იესბალისითა, განმრავლდა ბოროტი აქაბისი და შეგინებულ [ი]ყო[5*].

ჟამსა მას, რომელსა გამოცადა იობი ნაშობითა და მონაგებითა და ვერ ეუფლა მას. მივიდა და შევიდა მისა ასული იგი ევაჲსი და მოუჴდა მას, რომელმან-იგი დაამჴუა ადამი, და ეტყჳს პირითა მისითა კაცსა მას მართალსა იობსა და ჰრქუა: „თქუ ნუ რაჲ სიტყუაჲ ღმრთისა მიმართ"[6*]. ხოლო მან შეურაცხ-ყო სწავლაჲ მისი. ასა მეფემან სძლო დაწყეულსა მას ცხორებასა, ჟამსა მას, რომელსა უნდა ჴელითა დედისა მისისაჲთა შეტყუვილი მისი. ხოლო ასა გულისხმა-ყო ზაკულებაჲ იგი მისი, დაამცირა დედაჲ თჳსი დიდებისაგან თჳსისა და დაამჴუნა და დამუსრნა კერპნი იგი, რომელთა ჰმსახურებდა დედაჲ მისი[7*].

დიდ იყო იოვანე წინაჲსწარმეტყუელთა შორის ყოველთა და მოკლა იგი ჰეროდე როკვასა მას შინა ასულისა ჰეროდიაჲსსა[8*].

მდიდარ იყო ჰამანი, შემდგომი მეფისაჲ, და აზრახა ცოლმან მისმან წარწყმედად ჰურიათა[9*].

ნახჱეტ იყო ზამბრი გუნდსა მას ზედა სჳმეონისსა[1] და დაამჴუა იგი ქაზბი[2] ასულმან მან მეფისა მის მადიამელთაჲსამან. ერთისა დედაკაცისაგან დაეცა (206v )ისრაჱლისაგანი ოცდაოთხი ათასი ერთსა დღესა შინა[10*].

ამისთჳს, ძმანო, ყოველი კაცი აღთქუმისა და სიწმიდისათჳს, რომელი მარტოდ შეეყენოს. ნუ უნებნ დედაკაცისა თანა ყოფაჲ, და ნუცა დედაკაცისა შინაგან სლვაჲ, არამედ უმჯობეს არს მისა, თუ ცხადად ცოლი ესუას. და დედაკაცისაჲ ესრე ჯერ-არს, თუ ცხადად ქმარი ესუას, ვიდრე განჴურვებასა[3] და ცოდვასა: დედაკაცი დედათა შეეყავნ და მამაკაცი მამათა.

უკუეთუ შერთულ იყვნენ მამაკაცი და დედაკაცი კურთხევით ქორწილითა, ნუ განეყენებიედ. უკუეთუ აღთქუმით განეყენნენ, ნუ მეორედ შეიყოფვიედ, რაჲთა არა მრუშებად შეერაცხოს. ამიერითგან სწავლაჲ კეთილ და შუენიერ ესე არს. მე ვასწავე თავსა ჩემსა და თქუენ, საყუარელნო: მარტოდ ყოფაჲ მამათაჲ და მარტოდ ყოფაჲ დედათაჲ კეთილ და შუენიერ არს. რომელთა დაიცვენ თავი თჳსი აღთქუმასა, დაუთმონ საწუთროსა ამას ჭირსა. რამეთუ თქუა

---

[1] ამონისსა. (სჳმეონისსა Ath. 11. [2] ქუე. (ქაზბი Ath. 11). [3] განჴორვებასა.

[1*] შდრ. რიცხ. 12. [1a*] შდრ. გამოსლ. 4,24—25. [2*] შდრ. II მეფ. 11. [3*] შდრ. II მეფ. 14. [4*] შდრ III მეფ. 11. [5*] შდრ. III მეფ. 16,31. [6*] იობ. 2, 9. [7*] შდრ III მეფ. 15, 11—13. [8*] შდრ. მთ. 14, 3—11. [9*] შდრ. ესთ. 3,1; 6,13. [10*] შდრ. რიცხ. 25,9, 14—15.

იერემია წინაჲსწარმეტყუელმან: „ნეტარ არს კაცისა, რომელმან აღიღოს უღელი სიჭაბუკითგან თჳსით და დაჯდეს დადუმებული, რამეთუ თავს-იდვა უღელი შენი[1*]. ესრე ჯერ-არს, საყუარელნო. რომელმან აღიღოს უღელი ქრისტესი აღთქუმით, დაიცევინ სიწმიდით.

რამეთუ ესრე წერილ არს მოსესთჳს, საყუარელნო: ჟამსა მას, ვითარცა გამოეცხადა წმიდაჲ იგი, მანცა შეიყუარა სიწმიდჱ. და ჟამსა მას, ვითარცა განწმიდნა, ცოლი იგი მისი წინადაცუეთითა ძისა თჳსისაჲთა მას არა ჰმსახურებდა, რამეთუ ესრე წერილ არს: „ისუ, ძჱ ნავესი, იყო მსახურ მოსესა სიყრმით თჳსითგან“. და მერმე ისუჲსთჳს[1] ესრე წერილ არს: „კარავსა მას არა განეშორებოდა“[2*]. და კარავი იგი მის ჟამისაჲ ჴელითა დედაკაცისაჲთა არა იმსახურებოდა, რამეთუ არა უბრძანებს შჯული დედათა შესლვად კარავსა მის ჟამისასა, არამედ, რაჟამს მოვიდიან თაყუანის-ცემად დედანი, კართა გარე თაყუანის-სციან და წარვიდიან. ხოლო მღდელთა მათ ესრე[2] ამცნო და ჰრქუა: „რაჟამს იყოს მსახურებაჲ კარვისაჲ მის ჟამისაჲ, ცოლთაგან წმიდად იპყრენით თავნი თჳსნი“.

(207r) და ელიაჲსთჳს ესრე წერილ არს: იყო ჟამი, მთასა კარმელსა იყოფვოდა, და არნ ჟამი ნაღუარევსა მას ქორათისასა და მოწფისა მისგან თჳსისა იმსახურებოდა. რამეთუ გული მისი ცათა შინა იყო, მფრინველთა ცისათა მოაქუნდა მისა საზრდელი, რამეთუ თავს-იდვა მან მსგავსებაჲ მღჳძარეთა ზეცისათაჲ. ამათვე მღჳძარეთა მოაქუნდა მისა პური და წყალი[3*]. და რაჟამს ივლტოდა პირისაგან იეზაბელისა, ყოველი ზრუნვაჲ თჳსი დადვა ცათა შინა და ეტლითა ცეცხლისაჲთა აღიტაცა ცად მიმართ და მუნ იქმნა სამკჳდრებელი თჳსი უკუნისამდე აღთქუმისა დამარხვითა[4*]. და ელისე[3] ვიდოდა გზათა მოძღურისა თჳსისათა. და ქორსა მას სომანიტელისასა დედაკაცისასა იყოფვოდა და მოწფისა თჳსისაგან იმსახურებოდა. რამეთუ ესრე თქუა დედაკაცმან მან სომანიტელმან: „წინაჲსწარმეტყუელი ესე წმიდაჲ ღმრთისაჲ არს, და მარადის აქა მიმავალ-მომავალ არს. აწ ესრე შეჰგავს სიწმიდესა მისსა, უქმნეთ ამას საყოფლად ქორი ერთი და სამსახურებელი განსასუენებელი[5*].

და რაჲ-მე არს სამსახურებელი იგი განსასუენებელი ქორსა მას ელისესსა? ცხედარი, ტაბლაჲ და სასანთლე. და იოვანესთჳს რაჲ-ღა-მე ვთქუა, რამეთუ კაცთა შორისცა არა ინება ყოფაჲ, და ეკრძალებოდა სიქალწულესა თჳსსა აღთქუმით, და მოიღო მან სული იგი ელიაჲსი? და ნეტარი იგი მოციქული იტყჳს თავისა თჳსისათჳს და ბარნაბაჲსთჳს: „ნუუკუე არა ჴელ-გუეწიფებისა ჭამად და სუმად ანუ დედათა თანა-ყვანებად? არამედ არა ჯერ-არს“[6*].

ამისთჳს, ძმანო, ვიხილეთ და გულისხმა-ვყავთ, რამეთუ დასაბამითგან ჴელითა დედაკაცისაჲთა შევიდა მტერი იგი კაცსა და მიაღსასრულადმდე იგივე გუბრძავს. საჭურველი არს იგი ეშმაკისაჲ და ჴელითა მისითა ჰბრძავს იგი რჩეულთა ღმრთისათა: და იგი ექმნა პირ და ებან ღლით პირველით; მის გამო დაიდვა წყევაჲ იგი შჯულისაჲ; მის გამო შევიდა სიკუდილი — სალმობით შობს შვილთა და მიეცემიან სიკუდილსა; მის გამო დაიწყევა ქუეყანაჲ, რაჲთა აღმოსცენდეს ეკალი და კუროჲსთავი. (207v) ამიერითგან მოსლვასა მას ნეტარისა მარიამისსა ეკალი იგი განიფხურა, ოფლი იგი განიჴოცა, ლელჳ იგი დაიწყევა[7*], მიწაჲ იგი მარილ იქმნა[7], წყევაჲ იგი დაემშჭუალა ძელსა მას ჯუა-

[1] ისოჲსთჳს. [2] ესრჱ. [3] ელისჱ.

[1*] გოდ. 3. 27—28.. [2*] გამ. 33, 11. [3*] შდრ. III მეფ. 17, 2—6. [4*] IV მეფ. 2,11. [5*] IV მეფ. 4, 9—10. [6*] I კორ. 9, 4—5. [7*] შდრ. მთ. 21.19.

რისასა, სამოთხჱ იგი ხარებულ არს ნეტართა წმიდათა, ხჱ იგი ცხორებისაჲ მოეცა საჭმლად მორწმუნეთა და ნებისმყოფელთა, ქალწულნი ნაყოფსა შესწირევენ, კარი განღებულ არს, გზაჲ განწმედილ არს, წყაროჲ აღმოეცა და ასუამს წყურიელთა, საქორწინე განღებულ არს, ჴარი იგი უსხი დაკლულ არს, სასუმელი ცხორებისაჲ განზავებულ არს, სიხარული მიფენილ არს, მოციქულნი იჩინებიან; ჩინებულნი მრავალ არიან. ჩინებულნო, მზად იპყრენით თავნი თჳსნი, სიძე იგი ინაჴ-იდგამს! ნათელი გამობრწყინდა კეთილი და სამკაული შუენიერი, წარუვალი განუმზადებიეს, ქადაგი მოახლებულ არს და ღაღადებს, სამარენი აღეღებიან, დაფარულნი გამოჩნდებიან, მკუდარნი აღდგებიან, ნესტჳ იგი ჴმობს, ქნარისა მის ჴმაჲ ისმის, ცხოველნი ესე აღფრინდებიან მიგებებად უფლისა, მლჳძარენი ცათა შინა ასწრაფებენ[1], საყდარი საშჯელისაჲ აღმართებულ არს. რომელი-იგი დაშურა, უხარის, რომელი-იგი მოუძლურდა, ეშინის. ყრმანი მარჯუენით კერძო მხიარულ არიედ, და რომელნი-იგი მარცხენით — იგლოვედ და ტირედ. რომელნი ბნელსა შინა სხენან, სულთ-ითქუმენ, რომელნი ნათელსა შინა არიან, მათ უხარის. მადლი გამოჩნდა, ჭეშმარიტებაჲ სუფევს; სინანული არა არს მას სოფელსა. ზაფხული მოგუეახლა, ზამთარი განგუეშორა. შაბათი იგი განსუენებისაჲ მოიწია, ნათელი სუფევს, საწერტელი სიკუდილისაჲ ივლტის. რომელი-იგი მჴნე[2] იპოვა აღთქუმასა, იგი იხარებს, იშუებს და აქებს. რომელთა ცოლ არა ისუეს, [მლჳძარეთაგან ცისათა იმსახურნენ. და რომელთა ცოლ ისუეს*], ანუ თუ დედაკაცი ქმრის ვიდეს და ერწმუნნეს აღთქუმასა ურთიერთას, ზეცისასა მას გჳრგჳნსა ღირს-იქმნნენ; აღთქუმის მმარხველნი სახლსა მაღლისასა იხარებდენ. და ყოველთა მარტოდ მყოფთა ახაროს მხოლოდშობილმან, რომელი მოვიდა წიაღთაგან მამისათა. არა არს მუნ რჩევა (208r) მამაკაცისა და დედაკაცისა და არცა მონისა და უფლისა, რამეთუ ყოველნი ნაშობ ღმრთის იყვნენ[1*]. და ყოველთა ქალწულთა წმიდათა, რომელთა დაუწინდნეს თავნი მათნი ქრისტესა, მუნ აღინთნენ სანთელნი თჳსნი და შევიდენ საქორწინესა მას სიძისა მის წინაშე. ყოველნი, რომელნი ერწმუნნეს ქრისტესა, შორს არიან იგინი წყევისა მისგან შჯულისაჲსა, და გარეშე[3] არიან იგინი პატიჟისა მისგან ასულთა მათ ევაჲსთა; სალმობასა შობისასა შორს არიან, და ამის სოფლისა შვილებაჲ არად მიუთუალავს და არცა ზრუნვენ საცხორებელსა მათსა, არამედ ქრისტესა ერწმუნნიან აღთქუმითა მით. და რამეთუ არა ვიდიან ქმრის, ეხარის მათ სახელი უმეტჱს ძეთა და ასულთა[2*]. და გლოვისა მის წილ ასულთა ევაჲსთა უგალობედ[4] ღმერთსა ფსალმუნითა და ქებითა[3*].

ქორწილი ევაჲს ასულთაჲ შჳდ დღე[5], ხოლო წმიდათა ქალწულთაჲ — უკუნისამდე ჟამთა. სამკაული ევაჲს ასულთაჲ მატყლისაჲ და მჩურისაჲ, რომელი განკფდის და წარჴდის, ხოლო მათი იგი სამოსელი არა განკფდეს უკუნისამდე. ასულთა ევაჲსთა სიკეთჱ სიბერემან დააჭნვის, ხოლო სიკეთჱ აღნათქუემის მმარხველთაჲ აღდგომისა ჟამთა განახლდეს და განბრწყინდეს.

ჵ ქალწულო, რომელმან მიათხოვე თავი შენი ქრისტესა, ნუუკუე გეტყოდის ვინმე და გრქუას: „მოვედ, იყავ ჩემ თანა და მმსახურებდ მე“, შენ ესრე მიუგე მას: „კაცსა მეუფესა მითხოვილ ვარ მე, მას ვჰმსახურებ მე და მასცა ვეკრძალები: უკუეთუ დაუტევო იგი და მსახურებაჲ მისი, განრისხნეს

1 ასწავებენ. (ასწრაფებენ Jer. 44, Ath. 11.) 2 მჴნჱ. 3 გარეშჱ. 4 უგ͠ლბდო. 5 დღჱ.

1* შდრ. გალატ. 3,28. *2 შდრ. ეს. 56,5. 3* შდრ. ფს. 149,3.

* მხოლოდ Ath. 11-ში.

ჩემ ზედა და დაწეროს წიგნი განსატევებელი და განმჴადოს სახლით ჩემით. და ვიდრე შენ ჩემგან განსუენებასა ეძიებდე და მე — შენგან, ნუ უკუე ბრალეულ ვიპოვნეთ და წარვწყმიდოთ აღნათქუემი იგი ჩუენი სიქალწულე. საყუარელო, ნუ შთაიგდებ ცეცხლსა წიაღთა შენთა, რაჲთა არა შეიწუას სამოსელი იგი საქორწინე, არამედ შენ მარტოდ იყავ და ეკრძალე აღნათქუემსა მას შენსა. წინდსა, და მეცა მარტოდ ვიყო და განვჰმზადოთ თავისა ჩუენისა ზეთი, რაჲთა შევიდეთ საქორწინესა მას ბრძენთა მათ თანა ქალწულთა, და არა დავეყენნეთ გარეშე[1] სულელთა მათ თანა“[1*].

ისმინე შენ, საყუარელო, ესე, რომელსა (208v) მივსწერ შენდა, ვითარ ჰშუენის ყოფად[2] აღნათქუემის აღმთქუმელთა და ქალწულთა წმიდათა: პირველი ესე, მტკიცედ პყრობად უღელი სარწმუნოვებისაჲ, რომელი მივწერე შენდა პირველსა მას წიგნსა. რაჲთა გულსმოდგინე იყო თაყუანისცემასა, მარხვასა და სიყუარულსა ქრისტესსა; და იყო მშჳდ და მდაბალ და წრფელ სიტყუთა და წმიდა გონებითა ყოველთა მიმართ კაცთა; იყავნ სიტყუაჲ შენი ზომით, და კარი შეაბ ბაგეთა შენთა სიტყუათათჳს ამაოთა; და ეკრძალე მაღლად სიცილსა; და ნუ გიყუარნ სამკაული სამოსელთაჲ, და ნუ იღუწი საჴმარსა შენსა, ვითარცა ცოლიერი, ანუ ვითარცა ქმრის ცოლი; ნუ ინაჴს-იდგამ ქორწილსა და ნუცა გარდაერევი ღჳნოსა; განიშორე შენგან გონებაჲ ამპარტავანი; და სიძეთა შემკულთა ნუ გწადინ ხილვაჲ; განიშორე შენგან ენაჲ მზაკუვარი და ბაგენი ცრუნი[2*] და ნუ ძჳრსა იტყჳ კაცისათჳს და ნუცა ჰამბავსა ცრუსა ერჩი, ვიდრე გამოძიებადმდე კეთილისა და ბოროტისა. ავასხო თუ, ნუ მოჰკდი ვახშსა და აღნადგინებსა. ანგაჰრებაჲ ნუ გიყუარნ. გიყუარდინ მიცემაჲ ვიდრელა მოღებასა; ნუ ეკიცხევ კაცსა, რომელი მოიქცეს სინანულად და ნუ ჰბასრობ ძმასა, რომელი იმარხვიდეს, და ნუცა არცხუენ, რომელი ვერ იმარხვიდეს. ადგილსა, რომელსა შეგიწყნარონ, ეკრძალე და სადა არა შეგიწყნარონ, გულისხმა-ყავ[...][3] თავისა შენისაჲ. რაჟამს შეიწყნარნენ სიტყუანი შენნი, იტყოდე; უკუეთუ არა შეიწყნარნენ, დადუმენ. და მუცლისა თჳსისათჳს ნუ საკიცხელ ჰყოფ თავსა თჳსსა სახლითი-სახლად სლვითა. რომელსა ეშინოდის ღმრთისა, მას განუცხადე ზრახვაჲ შენი და ბოროტისაგან დაიცევ თავი თჳსი. და იდუმალ ძჳრსა ნუ იტყჳ მოყუსისათჳს, და თუ მტერი შენი იყოს; და ესრჱთ დაშურერ, რაჲთა ყოვლადვე მოძულე არა გესუას. და თუ კეთილისა საქმისათჳს ვისმე შურდეს, შენ[4] უფროჲს და უმეტჱს დასძინე[5] კეთილი. რაჟამს გაქუნდეს[6] რაჲ, ეც[7] გლახაკსა, მხიარულ იყავ[8]; უკუეთუ არაჲ გაქუნდეს[6], ნუ შეჰუვნდები[9], გარნა (209r) ულოცევდ[10]. ხოლო კაცისა ძჳრისმეტყუელისა თანა ნუ არნ ზრახვაჲ შენი; და კაცისა მაგინებელისა თანა ნუმცა იყოფვი, რაჲთა არა ძჳრი თქუას უფლისა შენისათჳს. უცნებით ნუ სათნო-ეყოფვი მოყუასსა შენსა. ესე ყოველი შეჰგავს მარტოდმყოფთა და ქალწულთა, რომელთა აღიღეს უღელი იგი ზეცისაჲ აღთქუმით და ექმნეს მოწაფე[11] ქრისტესა. ესრე შეჰგავს მათა, რაჲთა მოძღუარსა მას თჳსსა ქრისტესა ემსგავსნენ.

აღჳღოთ ჩუენცა, საყუარელნო, მსგავსებაჲ მაცხოვრისა ჩუენისაჲ, რამეთუ მდიდარ იყო და დაგლახაკნა, მაღალ არს და დაიმდაბლა თავი თჳსი. საყოფელი მისი მაღალთა შინა, და ქუეყანასა ზედა არა იპოვა ადგილი, სადამცა მიიდრიკა

---

[1] გარეშჱ. [2] + შეყენებულთაჲ Ath. 11. [3] შდრ. გარითის გამ., გვ. 335. [4] მან. (შენ Ath. 11). [5] დასძინენ (შესძინე Ath. 11). [6] აქუნდეს (გაქუნდეს Ath. 11). [7] ეცინ (ეც Ath. 11). [8] იყავნ (იყავ Ath. 11). [9] შეჭუვნდებინ (შესჭმუნდები Ath. 11). [10] ილოცევდინ (უ-დი Ath. 11). [11] მოწაფჱ.
[1*] შდრ. მთ. 25,1—11. [2*] შდრ. ფს. 11,4.

თავი[1*]. ღრუბელთა ზედა მოსლვად არს; კიცუსა ზედა დაჯდა და შევიდა იერუსალჱმდ, და [რამეთუ*] ღმერთ არს და ძჱ ღმრთისაჲ, ხატი მონისაჲ თავს იდვა შემოსად; და რამეთუ განსუენებაჲ იყო ყოველთა მაშურალთაჲ, თჳთ დაშურა[1a*], რაჲთა ყოველთა განგჳსუენოს. და რამეთუ წყაროჲ იყო, ასუა ყოველთა წყურიელთა, მოეწყურა და ითხოვა სასუმელი. და რამეთუ თჳთ სავსებაჲ იყო, განაძღო მშიერებაჲ ჩუენი და თჳთ მოემშია. განვიდა უდაბნოდ და გამოიცადა. რამეთუ მღვძარე იყო და არა დაიძინა[2*], დაიძინა ნავსა შინა შორის ზღუასა[3*]. და რამეთუ ჰმსახურებენ მას მღჳძარენი ცათა შინა, საყდართა ზედა მამისათა მჯდომარემან თჳთ ჰმსახურა კაცთა ჴელითა თჳსითა. და რამეთუ მკურნალ იყო ყოველთა სნეულთაჲ, დამშჭუალნეს ჴელთა მისთა სამშჭუალნი[4*]. და რამეთუ კეთილსა მიჰფენდა პირითა თჳსითა ყოველთა მიმართ, აჭამეს მას ნავღელი[5*]. და რამეთუ არავის რაჲ ავნო, გუემეს იგი და აყუედრებდეს მას. და რამეთუ განმაცხოველებელ იყო იგი ყოველთა მკუდართაჲ, მისცა თავი თჳსი სიკუდილსა ჯუარითა[6*].

ესე ყოველი სიმდაბლჱ გჳჩუენა მაცხოვარმან. ამიერითგან ჩუენცა დავიმდაბლნეთ თავნი ჩუენნი, ძმანო. უფალი ჩუენი რაჟამს მოვიდა თჳსსა მას ბუნებასა გარეშე[1] და ჩუენითა ამით ბუნებითა შემოსილ იქცეოდა ჩუენ თანა. ვდგეთ და ველოდით ბუნებასა მას მისსა ბუნებითა ამით ჩუენითა, (209v) რაჲთა დღესა მას განკითხვისასა ზიარ-მყვნეს ჩუენ ბუნებასა მას მისსა. მიიღო უფალმან ჩუენმან წინდი თჳსი და ამაღლდა. იგი, რომელ არაჲთ ნაკლულევან იყო, ჩუენისა სავსებისათჳს ესე ყო. ჩუენი ესე იყოვე მისი, ხოლო მისი იგი ვინაჲ ჩუენდა? სარწმუნო არს სიტყუაჲ ესე, რომელ აღმითქუა ჩუენ: „სადა მე ვიყო, მუნცა თქუენ ჩემ თანა“[7*]. იგი, რომელ ჩუენგან მიიღო, დიდებითა და პატივითა არს მის თანა. და მისი იგი, რომელ არს ჩუენ თანა, უფროჲს გჳღირს დიდებითა და პატივითა პყრობად. ჩუენი იგი პატიოსნად არს მის თანა, მისებრ მისი იგიცა პატიოსნად ვიპყრათ ჩუენ[2] თანა. უკუეთუ დიდებულ ვყოთ მისი იგი ჩუენ თანა, მოგუეგებვოდის ჩუენითა მით და მიგჳზიდნეს თავისა თჳსისა თანა. უკუეთუ შეურაცხ-ვყოთ მისი იგი, მიიღოს ჩუენგან თჳსი იგი. და თუ უდებ-ვყოთ წინდი იგი მისი, რომელ აღგჳთქუა, მასცა განგუაშორნეს ჩუენ. ვეკრძალნეთ ძესა მას მეუფისასა, რომელ ჩუენ თანა არს, რამეთუ ჩუენიცა წინდი მის თანა არს. რომელმან თავ-უყოს ძესა მას მეუფისასა, მეუფისა მისგან პოვოს პატივი. ჩუენი იგი პატიოსნად ზის მის თანა. შარავა[ნ]დი დაადგა მას და დასუა მარჯუულ მისა. და ჩუენ, რამეთუ გლახაკ და მიწა ვართ, რაჲ მივაგოთ ძესა მას მეუფისასა? არარაჲ უჴმს მას ჩუენგან, გარნა ესე, რაჲთა წმიდად ვიპყრათ ტაძარი ესე, რაჲთა რაჟამს აღესრულნენ ჟამნი და მიგჳყვანნეს მამისა, პირმხიარულნი მადლითა სავსენი დავდგეთ წინაშე მისა. რაჟამს მოვიდა, ჩუენი არარაჲ იყო მის თანა, გარნა ჩუენი ესე შეიმოსა. ჟამსა მას, რაჟამს ახარა გაბრიელ ნეტარსა მარიამს, რომლისაგან იშვა უფალი, სიტყუაჲ მაღლით მოიღო და მოვიდა, და სიტყუაჲ იგი ჴორციელ იქმნა და დაემკვდრა ჩუენ შორის. და რაჟამს აღმაღლდა მომავლინებელისა თჳსისა, აღიხუნა ჴორცნი იგი, რომელ მიერ არარაჲ მოაქუნდეს, ვითარცა მოციქული იგი იტყჳს: „ვითარცა მივიდა მამისა თჳსისა, აღგუამაღლ-

1 გარეშჱ. 2 მის (ჩუენ Atn. 11).

1* შდრ. მთ. 8,20. 1a* შდრ. ი. 4 6. 2* შდრ. ფს. 120,4 . 3* შდრ. მთ. 8,24. 4* შდრ. ი. 20,25. 5* შდრ. მ. 27, 34. 6* შდრ. ფილიპ. 2,8. 7* ი. 14, 3 .

* მხოლოდ Atn. 11-ში.

ნა და დამსხნა ჩუენ ცათა შინა[1*] და მოგვავლინა ჩუენ სული წმიდაჲ და
თქუა: „მიიღეთ სული წმიდაჲ და მე თქუენ თანა ვარ მიაღსასრულადმდე
სოფლისა“[1a*]. ქრისტე არს მარჯულ მამისა; ქრისტე არს შორის კაცთა; შემძ-
ლებელ არს ზესკნელთა და ქუესკნელთა; სიბრძნჱ არს მამისაჲ და მრავალთა
შორის დამკვ(210r)დრებულ არს. ერთ არს და მრავალთა მორწმუნეთა თანა[1]
იპოვების სავსებით; და არა დააკლდა, ვითარცა წერილ არს: „განუყო იგი შო-
რის მრავალთა“[2*]. [დაღათუ შორის მრავალთა*] განყოფილ არს, მით-
ცა მარჯულ მამისა ზის. და რამეთუ მარჯულ მამისა ზის, ჩუენ მის თანა ვართ
და იგი ჩუენ თანა, ვითარცა თქუა: „თქუენ ჩემ თანა და მე თქუენ შორის“[3*].
და მერმე თქუა: „მე და მამაჲ ჩემი ერთ ვართ“[4*].
უკუეთუ გონებაჲ ვისიმე უძლურ არს ცნობისაგან, დაადგებოდის და აცი-
ლობდეს სიტყუასა ამას და თქუას, ვითარმედ: „ერთ არს ქრისტე და ერთ არს
მამაჲ მისი. და ვითარ დაიმკვდროს მამამან და ძემან კაცისა მორწმუნისა თანა?
შენ, მორწმუნეო, მიუგე: სახელი სამებისაჲ თითოვეულად, ხოლო სწორებაჲ
სამებისაჲ: ერთი ბუნებაჲ, ერთი ღმრთეებაჲ, ერთი არსებაჲ, ერთი ძალი,
ერთობით ყოველთა მორწმუნეთა კაცთა თანა. არა მრავალნი ღმერთნი არიან
და არცა ურიცხუნი ქრისტენი, არამედ სამი სახელი: მამაჲ და ძჱ და სული
წმიდაჲ. ერთი ღმერთი ყოველთა ზედა უკუნისამდე, ამენ.
ისმინე შენ, საყუარელო, ვითარ გულისხმის-საყოფელ არს სიტყუაჲ გამო-
ჩინებულთაგან.
საცნაურ არს ყოველი დაბადებული, ხოლო დამბადებელისა არსებაჲ ვერ-
ვინ თქუას და ვერცა გამოძიებად შემძლებელ არს.
ყოველთა წინაშე ჩას, რამეთუ მზის-თუალი ცათა შინა არს და ნათელი
მისი ქუეყანასა ზედა მიფენილ არს და მისგან შევალნ კართა მრავალთა სახლი-
სათა და მრავალთა ტაძრისა სარკუმელთა შედგების. და სადაცა მივალნ
მბრწყინვალებაჲ მისი, მზე[2] ითქუმის. დაღათუ კაცისა ნებისა ოდენი არნ და რო-
მელთავე ნაპრალთა შესრულ არნ, მზედვე იწოდების. და მზის-თუალი ცათა
შინა არნ და არა მოაკლდის. და მრავალ მზის-თუალ არა ითქუმის. და წყალნი
ზღვსანი მრავალ არიან და ჭაშაკი[3] ერთიღა [თუ*] აღმოიღო ზღვსაგან,
წყალივე იწოდების. და [თუ*] ათასნი ჭურჭელნი აღავსნე, იგივე იწო-
დების [და ზღვსაგან არაჲ მოაკლდების*]. ეგრევე სახედ [ცეცხლისა-
გან სანთელი აღანთო და*] ცეცხლსა მას არაჲვე მოაკლდის. და თუ
საგზებელად იღო მისგანი, იგი ეგრევე ჰგიეს. და თუ მიწაჲ ქუეყანისაგან აღი-
ღო, სახელი ვერ შეუცვალო. (210v) ეგრე სახედცა ღმერთი და ძჱ მისი მხო-
ლოდშობილი და სული მისი წმიდაჲ მრავალთა მორწმუნეთა კაცთა თანა არს
და იგი ღმრთეებასავე თჳსსა ჰგიეს. უკუეთუ მზის-თუალსა არა მოაკლდის, რა-
ჟამს მიეფინის ქუეყანასა ზედა, უკუეთუ ესე ესრჱთ არს, უფროჲს ძლიერ
არს ძალი ღმრთისაჲ.
მერმე მოგაჴსენო შენ, საყუარელო, წერილთაჲ მათ. ჟამსა, რომელსა დამ-
ძიმდა მოსე[4] სიბერითა მით და ვერ უძლოდა ერსა მას, ჰრქუა მას უფალმან:
„მოვიღო სულისა მაგისგან შენისა, რომელ შენ თანა არს, და მივჰფინო სამე-
ოც[5] და ათთა ზედა მოხუცებულთა[5*]. და მოიღო სულისა მისგან მოსესისა

---

1 შორის (თანა Jer. 44). 2 მზჱ. 3 ჭლაკი. (ასევეა Ath-11, ჭაბაკი Jer. 44). 4 მოსჱ. 5 სა-
მეუც.
1* ეფეს. 2,6. 1a* ი. 20, 22, მთ. 28,20, 2* ეს. 53, 112. 3* ი. 14, 20. 4* ი. 10, 30. 5* რიცხ. 11,17.
* მხოლოდ Ath. 11-ში.

და აღავსნა[1] მისგან სამეოც და ათნი კაცნი და მოსეს არაჲ დააკლდა, და არცა სული იგი წმიდაჲ, რომელ მის თანა იყო, და-რაჲ-მცირდა.

და იტყჳს ნეტარი იგი მოციქული: „განუყო ღმერთმან სულისა მისგან ქრისტესისა და მიჰფინა წინაჲსწარმეტყუელთა ზედა“[1*] და ქრისტე იგივე ჰგიეს, რამეთუ არა ზომით მისცა მამამან სული იგი თჳსი. ამით ცან, საყუარელო, ვითარმედ ქრისტე მრავალთა თანა დამკჳდრებულ არს, მრავალთა შორის განყოფილ არს და მამისა თანა სავსებით არს. მრავალთა წინაჲსწარმეტყუელთა მოიღეს სულისაგან მისისა, ვითარცა შეუძლეს და მერმე სულისა მისისაგან მიფენილ არს ყოველსა ზედა ჴორციელსა. და წინაჲსწარმეტყუელებენ ძენი მათნი და ასულნი მათნი, მოხუცებულნი და ჭაბუკნი. მათნი, მონანი და მჴევალნი. და ქრისტე ჩუენ თანა არს, და ქრისტე ცათა შინა, მარჯულ მამისა მისისა თანა არს. და ქრისტემან არა თუ ზომით მოიღო სული იგი, არამედ მამამან შეიყუარა იგი და ყოველივე მისცა ჴელთა მისთა. [რამეთუ იტყჳს იოვანე: „არა თუ ზომით მისცა მამამან სული ძესა თჳსსა, არამედ შეიყუარა იგი და მისცა[2*] ყოველივე“*]; და თჳთ უფალი იტყჳს: „ყოველივე მოცემულ არს ჩემდა მამისა მიერ ჩემისა“[3*]. და მერმე თქუა: „მამაჲ არავის შჯის, არამედ ყოველი საშჯელი მისცა ძესა თჳსსა“[4*]. და მოციქული იტყჳს: „ყოველივე დაემორჩილოს ქრისტესა, გარნა მამაჲ, რომელმან დაამორჩილა მას ყოველი. და იყავნ ღმერთი ყოვლითა ყოველსა შინა და ყოველსა კაცსა ზედა“[5*]. იოვანესთჳს წამებს უფალი ჩუენი და იტყჳს: „უფროჲს არს იოვანე ყოველთა წინაჲსწარმეტყუელთა“[6*]: ხოლო ზომითვე მიიღო სული იგი, (211 r) მითვე ზომითა[2] მიიღო ელია სული იგი, ეგრეცა იოვანეს იგივე სული აქუნდა. ელიას მიმოდაიტაცებდა სული იგი სადამე მთათა, სადამე უდაბნოთა, სადამე ქუაბთა. ელიას მფრინველნი ზრდიდეს და იოვანე ფრთოვანსა მკალსა ჭამდა. ელიას ხალენისა სარტყელი ერტყა და იოვანეს — ტყავისაჲ. ელიას იეზაბელ სდევნიდა და იოვანეს — ჰეროდია. ელია აქაბს ამხილებდა და იოვანე — ჰეროდეს. ელია განაპო და განყო იორდანე, და იოვანე განაღო ემბაზი ნათლისცემისაჲ. ელიას სული იგი მრჩობლად დაადგრა თავსა ზედა ელისესსა. და იოვანეს ჴელი იგი, რაჟამს მიიწია თავსა მას ზედა მჴსნელისა ჩუენისასა, მისი იგივე სული მას ზედა განუზომელად მიიწია. ელიას განეხუნეს ცანი და აღჴდა, და იოვანე იხილნა ცანი განხუმულნი და სული ღმრთისაჲ გარდამომავალი და დადგრომილი თავსა ზედა მჴსნელისა ჩუენისასა. ელისე მრჩობლი სული მოიღო ელიაჲსგან, ხოლო უფლისა ზედა განუზომელად ნათლის-ღებასა ზეგარდამო. ელისე მოიღო ხალენი იგი ელიაჲსი და უფალმან ჩუენმან თავს-იდვა ჴელი იგი მღდელთმოძღურისაჲ მის. ელისე[3] დაატკბო წყალი იგი მწარე, ხოლო უფალმან ჩუენმან გარდააქცია წყალი იგი ღჳნოდ. ელისე[3] განაძღო ერთითა ჴუეზითა ასი კაცი, ხოლო უფალმან ჩუენმან ხუთითა ჴუეზითა ხუთ ათასნი განაძღნა, თჳნიერ დედებისა და ყრმებისა. [ელისე[3] განწმიდა ნემან განბოროტებული, ხოლო უფალმან ჩუენმან — ათნი იგი კაცნი*]. ელისე[3] დაწყევა ყრმები იგი და შეჭამეს დათუთა, ხოლო უფალმან ჩუენმან აკურთხა ყრმები იგი. ელისეს[4] აყუედრებდეს ყრმები იგი, ხოლო უფალსა ჩუენსა აქებდეს და აკურთხევდეს. ელისე[3] დაწყევა გეეზი, ხოლო უფალმან ჩუენმან დაწყევა იუდა და აკურთხნა მოციქულნი .ელისე[3] ერთი მკუდარი აღადგინა, ხოლო უფალმან ჩუ-

[1] აღ/აღავსნა. [2] სულითა (ზომითა Ath. 11). [3] ელისჱ. [4] ელისჱს.
[1*] შდრ. კორ. 12,11,28; რომ. 12,3—6. [2*] ი. 3, 34—35. [3*] მთ. 11,27. [4*] ი. 5,22. [5*] შდრ კორ. 15,27—28. [6*] შდრ. მ. 11,9.
* მხოლოდ Ath. 11-ში.

ენმან მრავალნი მკუდარნი აღადგინნა. ელისე[1] დავარდა ყრმასა მას ზედა მკუდარსა და აღადგინა, ხოლო უფალი ჩუენი შთაჴდა სამარესა და მრავალნი აცხოვნნა და აღადგინნა. აწ მრავალნი სასწაულნი არიან, რომელნი ქმნნა სულმან ქრისტესმან ჴელითა წინაჲსწარმეტყუელთა (211v) და მოციქულთაჲთა.

ამისთჳს, ძმანო ჩემნო, ჩუენცა, რომელთა მოვიღეთ სული იგი ქრისტესი და ქრისტემან დაიმკჳდრა ჩუენ თანა, ვითარცა წერილ არს, რომელმან თქუა სულმან წმიდამან პირითა წინაჲსწარმეტყუელთაჲთა: „დავემკჳდრო მე მათ თანა და ვიყო მე მათ შორის“[1*]. ამიერითგან განუმზადოთ ტაძარი ესე სულსა მას ქრისტესსა და ნუმცა შევაჭუვნებთ მას, რაჲთა არა წარვიდეს ჩუენგან. მოვიჴსენოთ, ვითარ-იგი გუამცნებს ჩუენ მოციქული და იტყჳს: „ნუ შეაწუხებთ სულსა წმიდასა ღმრთისასა, რომლითა ნათელ-იღეთ დღესა მას გამოჴსნისა თქუენისასა“[2*]. რამეთუ ნათლისღებითა ამით მოვიღებთ სულსა მას ქრისტესსა. რამეთუ რაჟამს მოჰხადიან მღდელთა სულსა მას წმიდასა, რაჟამს დგანედ ემბაზსა მას თანა, განახუნის ცანი და გარდამოჴდის და დაადგრის წყალსა მას ზედა ემბაზისასა. ყოველთა ნაშობთა კაცთაგან შორს არს სული წმიდაჲ, გარნა რაჟამს შთაჴდის კაცი იგი ემბაზსა მას ნათლისღებისასა, მას ჟამსა შევიდის სული იგი წმიდაჲ კაცსა მას და არნ მის თანა. შობასა მას პირველსა შუმინვითა ცხოველითა შეიქმნის კაცი იგი მუცელსა მას შინა დედისა თჳსისასა და შემდგომად მოკუდავ არს. [ხოლო მეორჱ იგი შობაჲ ემბაზითა მით, ნათლისღებითა უკუდავ არნ.*] რამეთუ სული ღმრთისაჲ მიიღის კაცმან მან ემბაზსა მას შინა, რომელ არს უკუდავ. და რაჟამს მოკუდის კაცი, დაეფლის ქუეყანასა ბუნსა თჳსსა და ცნობაჲ მიეღის მისგან და სული იგი წმიდაჲ, რომელ არნ მის თანა, ავიდის ქრისტესა. ამას ორსა ნეტარი იგი მოციქული გჳჩუენებს და იტყჳს: „დაეფლვის ჴორცი მშუმინვიერი და აღდგების ჴორცი სულიერი“[3*]; და სული იგი მიიქცის მუნვე ქრისტესა. მერმე იტყჳს მოციქული: „რაჟამს განვიდეთ ჴორცთა ამათგან, უფლისა ჩუენისა მივიდეს სული იგი“[4*]. და სული იგი მშუმინვიერი ქუეყანასა ზედა დაშთის, და გულისხმის-ყოფაჲ მიეღის მისგან.

ხოლო რომელმან დაიმარხოს სული იგი ქრისტესი სიწმიდით, ვითარცა შევიდის წინაშე ქრისტესა, ესრე თქჳს: „ჴორცსა მას, რომელსა მე შეველ, შემმოსა წყლისა მისგან ემბაზისა, წმიდად დამმარხა მე“. მაშინ აწჳს სულმან მან წმიდამან ქრისტესა, რაჲთა აღდგომასა მას ჴორცთა მისთასა უფროჲსი ძალი და დიდებაჲ მიიღოს (212r) ჴორცითა თჳსითა. ხოლო კაცმან მან, რომელმან მი[ი]ღოს სული იგი წმიდაჲ წყლისა მისგან ემბაზისაჲსა და შეაწუხოს იგი, განვიდის და წარვიდის მისგან, ვიდრე არღა მომკუდარ არნ კაცი იგი, და მივიდის ბუნად თჳსა ქრისტესა, და იღრტჳნის წინაშე ქრისტესა კაცისა მისთჳს, რომელმან შეაწუხა იგი. და რაჟამს იყოს აღსასრული ჟამთაჲ და მოიწიოს ჟამი აღდგომისაჲ, მოვიდეს სული იგი ძალითა ძლიერითა და დადგეს სამარესა მას ზედა, რომელსა დამარხულ არნ კაცი იგი [მართალი, რომელსა დაუმარხავნ სული იგი*] წმიდაჲ სიწმიდით, ეკრძალებინ ჴმასა მას ზეგარდამოსა. და [ვითარცა*] განახუნიან მლჳძარეთა ბჭენი ზეცისანი წინაშე მეუფისა მის, მაშინღა ნესტჳ იგი ოხრინ და ქნარი იგი ჴმობნ და ესმის სულსა მას ჴმაჲ იგი. და ადრე-ადრე[2] მივიდის და აღაღის სამარესა მას და აღადგინნის ჴორცნი იგი

[1] ელისჱ. [2] ადრჱ-ადრჱ.

[1*] შდრ. ლევ. 21,12. [2*] ეფეს. 4,30. [3*] I კორ. 15,44. [4*] 2 კორ. 5,8.

* მხოლოდ Ath. 11-ში.

თჳსნი დაფარულნი, და შთაეცჳს დიდებაჲ იგი მას, რომელ გამოსრულ არნ მისგან და შინაგან ექმნის[1] სული იგი ჴორცთა მათ, რომელ აღადგინნა.

და დიდებაჲ იგი სამკაულ-ექმნის გარეშე[2] და მხიარულად დიდებითა წარდგ[ის] იგი წინაშე ქრისტესა. და იქმნის კაცი იგი ყოვლად სულ და წარწყმიდის სიკუდილი იგი ცხოველებისა მისგან სულისაჲსა. და აღფრინდის სულითა მით მიგებებად მეუფისა. და შეიწყნაროს იგი მეუფემან მან სიხარულით. და მადლიერ არნ ქრისტე ჴორცთა მათ სიწმიდის-მმარხველთა.

აწ, საყუარელნო, ესე სული წმიდაჲ, რომელი მიიღეს წინაჲსწარმეტყუელთა და ჩუენცა, არა ყოველსა ჟამსა ჩუენ თანა არნ, და არნ ჟამი, რაჟამს მივიდის მომავლინებელისა თჳსისა. ისმინე, საყუარელო, რომელ თქუა უფალმან ჩუენმან: „ნუ შეურაცხჰყოფთ ერთსა მცირეთაგანსა, რომელსა ვჰრწმენე მე, რამეთუ ანგელოზნი მათნი მარადის ჰხედვენ ცათა შინა პირსა მამისა ჩემისასა“[1*].

ესევე სული მივიდის და დადგის წინაშე ღმრთისა, და ანგელოზთა იხილიან პირი მისი. ხოლო რომელმან შეაგინის ტაძარი იგი, რომელსა შინა დამკჳდრებულ არნ, იდრტჳნის წინაშე ღმრთისა.

და მე მოგაჴსენო შენ, საყუარელო, წიგნთაგან, რამეთუ სული არა თუ კაცის მის თანა არნ, რომლისაჲ არნ ესრეთ. (212v) წერილ არს საულისთჳს: „აღმაღლდა მისგან სული იგი წმიდაჲ“[2*], რომელ მოვიდა მისა ჟამსა მას ცხებისასა, რამეთუ შეაწუხა იგი საულ. და მიუვლინა მას ღმერთმან მის წილ სული უკეთური. და ვითარცა აურვებნ მას სული იგი უკეთური, მოიღის დავით ქნარი იგი მის წინაშე და გალობნ, და მეყს მოიწიის სული იგი წმიდაჲ, რომელ მოიღო დავით ჟამსა მას ცხებისასა, და ივლტინ სული იგი უკეთური პირისაგან მისისა, რომელი აურვებნ საულს. და არნ ჟამი, დავითისგანცა წარვიდის სული იგი წმიდაჲ და დავით მოიღის ქნარი იგი და იწყის გალობად, და მოვიდის და დაადგრის მის ზედა სული იგი წმიდაჲ.

უკუეთუმცა იყოფვოდა მარადის მის თანა სული იგი წმიდაჲ, არამცა ცთომილ იყო იგი ურიაჲს ცოლისა თანა. ხოლო ჟამსა, რომელსა თავყუანის-სცემნ დავით და აღიარებნ შეცოდებათა თჳსთა წინაშე ღმრთისა, ესრჱთ თქჳს: „გული წმიდაჲ დაჰბადე ჩემ თანა, ღმერთო, და სულსა წმიდასა შენსა ნუ მიმიღებ ჩემგან. მომეც მე სიხარული მაცხოვარებისა შენისაჲ და სულითა ჴელმწიფებისა შენისაჲთა დამამტკიცე მე“[3*]. და ელისჱსთჳს ესრეთ წერილ არს: ვიდრე არა მოვიდა მისა ქნარითა მით მგალობელი იგი და არარაჲ აუწყა მას სულმან წმიდამან; ვითარცა გალობდა ქნარითა მით, მაშინღა მოვიდა მისა სული იგი წმიდაჲ, იწყო წინაჲსწარმეტყუელებად და თქუა: „ესრეთ იტყჳს უფალი: არა იყოს ქარი და არცა იხილოთ წჳმაჲ, და ველსა ამას გუბები აღივსოს წყლითა“[4*].

და მერმე დედაკაცი იგი სომანიტელი რაჟამს მოვიდა ელისჱსა, ძისა მისთჳს თჳსისა მომკუდრისა, ელისე[3] ესრე თქუა: „და უფალმან დაფარა ჩემგან და არა გამომიცხადა“[5*]. და მერმე, რაჟამს მიავლინა მეფემან ისრაჱლისამან, რაჲთამცა მოკლა იგი, უთხრა მას სულმან წმიდამან, ვიდრე არღა მოსრულ იყო (213r) მოციქული იგი მისა. და თქუა ელისე[3]: „აჰა ესერა მოავლინა ძემან მან უშჯულომან აღებად თავისა ჩემისა“[6*]. და მერმე აუწყა სავსებისა მისთჳს,

[1] იქმნის. (ექმნის Ath. 11). [2] გარეშჱ. [3] ელისჱ.

[1*] მთ. 18,10. [2*] I მეფ. 16, 14. [3*] ფს. 50, 13—14. [4*] IV მეფ. 3, 15—17. [5*] IV მეფ. 4, 27. [6*] IV მეფ. 6,32.

რომელ ყოფად იყო სამარია ქალაქსა შემდგომად დღისა მის. ესრეცა აუწყა მას სულმან წმიდამან გ[ე]ეზისთჳს, ვითარმედ მიიპარა ვეცხლი იგი და დამალა.

ამისთჳს, საყუარელნო, რაჟამს იცვალის სული იგი წმიდაჲ კაცისა მისგან, რომლისა თანა მყოფ არნ, ვიდრე მოსლვადმდე მის კაცისა, ჰბრძავნ მას სული იგი უკეთური ეშმაკი, რაჲთამცა აცთუნა იგი, და რაჟამს პოვის კაცი იგი უდებად. რამეთუ ვიდრე არნღა სული იგი წმიდაჲ კაცისა მის თანა, ეშინინ სულსა მას უკეთურსა მიახლებად მისა.

იხილე, საყუარელო, რამეთუ უფალი ჩუენი, რომელი მისვე სულისაგან შობილ არს, არა გამოიცადა ეშმაკისაგან. ხოლო რაჟამს გარდამოჴდა სული წმიდაჲ მის ზედა ნათლისღებასა მას ზედა ემბაზსა წმიდასა იორდანესა, შემდგომად აღიყვანა იგი სულმან მან უკეთურმან მთასა მას და გამოსცდიდა იგი მას. ესე ზაკულებანი არიან მჴდომისანი. ხოლო შენ, საყუარელო, რაჟამს აგრძნე ბრძოლაჲ იგი მისი და სულითა არა აღსდუღნე და გონებაჲ შენი ზრუნვასა ამის სოფლისასა მოჰჴჳო, გულისხმა-ყავ, რამეთუ სული იგი ღმრთისაჲ განშორებულ არს შენგან. ხოლო შენ აღდეგ და თაყუანის-სცემდ და ილოცევდ, და მოვიდეს შენდავე სული იგი წმიდაჲ მცველი შენი და არა გერეოდის შენ მჴდომი იგი შენი, რამეთუ მპარავმან კედელი ვერ დათხარის, ვიდრე მამასახლისი იგი შინა არნ და მღჳძარე არნ[1*], ხოლო რაჟამს არა შინა იპოვის, ანუ თუ სძინავნ. ეგრე სახედცა ეშმაკი ვერ ეუფლის ტაძარსა მას ქრისტესსა ჴორცთა ამათ ჩუენთა, არა თუ სული იგი ქრისტესი იცვალის ჩუენგან. უწყებით უწყინ მპარავმან მან მამასახლისისაჲ მის, შინა არნ ანუ არა, არამედ წინავე (213v) იმსტრობნ[1] და ისმენნ. უკუეთუ ესმინ ჴმაჲ მამასახლისისაჲ მის, ვითარ-იგი ამცნებნ სახლეულთა თჳსთა, ვითარმედ: „მე შორად გზად წარვალ", და რაჟამს წარვიდის, მპარავი იგი მივიდის და კედელი დათხარის და ფასი განიპარის. უკუეთუ მღჳძარე არნ და სახლეულნი განაკრძალნის, ეშინინ მპარავსა მას და ივლტინ. ეგრეთვე ეშმაკსა: არა თუ წინაჲსწარ რაჲ ცნობაჲ აქუს, რაჲთამცა უწყოდა, რაჟამს სული იგი მცველი წარვიდის კაცისა მისგან, არამედ ჟამსა ელინ და უმზირინ კაცსა მას, რომლისა თანა ქრისტე დამკჳდრებულ არნ. და რაჟამს იტყჳნ სიტყუათა უშუერთა და მწინკულევანთა, ანუ თუ გული უწყრებინ, ანუ თუ განრისხებულ არნ, ანუ თუ ჰბრძავნ ვის, ანუ გულის სიტყუასა ცუდსა[2] შევრდომილ არნ, მაშინღა ცნის ეშმაკმან მან, თუ ქრისტე არა მის თანა არნ, მოვიდის და აღასრულის ნებაჲ მის თანა. რამეთუ ქრისტე მშჳდთა და მდაბალთა თანა დამკჳდრებულ არნ და რომელთა ეშინის სიტყუათაგან მისთა, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელი იტყჳს: „ვის-მე მივხედო, ანუ ვის თანა დავემკჳდრო, გარნა მშჳდთა და მდაბალთა თანა და რომელთა ეშინის სიტყუათაგან ჩემთა?"[2*] და უფალმან ჩუენმან თქუა: „რომელი ვიდოდის მცნებათა ჩემთა და დაიმარხოს სიყუარული ჩემი, მისა მივიდეთ მე და მამაჲ ჩემი, და ვანი მის თანა დავიდვათ". და რაჟამს იხილის კაცი იგი განკრძალულად და გულისმოდგინე არნ თაყუანისცემასა და ლოცვასა, გარე-შეიქცის[3] მისგან, და ვერ ჰკადრის [მიახლებად*] მას. იხილოს, რამეთუ ქრისტე მის თანა არნ.

უკუეთუ სთქუა თუ: „რავდენ-მე არს ეშმაკი, [რამეთუ აჰა ესერა მრავალთა

---

1 იმსტურონ. 2 ცოდსა. 3 გარჵ.

1* შდრ. მთ. 24,43. 2* ეს. 66, 2.

* ასეა Jer. 44, Ath. 11.

ჰბრძავს?“*] ისმინე და მერჩდი და მოიჴსენე, რომელი-იგი ზემო დავწერე და მოგეც ქრისტესთჳს, რამეთუ განყოფილ არს იგი მრავალთა შორის და მისა არაჲ დაკლებულ არს. ტაძართა, რომელთა სარკუმლით მცირჱ მზჱ შედგის, ყოველი ტაძარი განათლდის; და კაცსა, რომელსა მცირედ შევიდის ეშმაკისაგან, თავადი იგი დაბნელდის.

(214r) ისმინე, რომელსა იტყჳს მოციქული: „უკუეთუ ეშმაკი ხატად ეჩუენის და ნათლად ანგელოზებრცა, არარაჲ დიდ არს, რამეთუ მსახურნი მისნიცა ეგრევე იქცევიან, ვითარცა მსახურნი სიმართლისანი“1*. და უფალმან ჩუენმან ჰრქუა მოწაფეთა თჳსთა: „აჰა ესერა მიგეც თქუენ ჴელმწიფებაჲ დატკებნად ყოველი ძალი მტერისაჲ “2*.

და გჳთხრობენ წიგნნი, ვითარმედ ერმრავალ არს და მსახურნიცა არიან მისნი. და იობი იტყჳს მისთჳს: „შექმნა იგი ღმერთმან მკდომად“3*. და რომელ არიან მსახურნი მისნი, განუტევნა და რბიან ყოველსა სოფელსა შინა და ჰბრძვანან კაცთა, რაჲთამცა აცთუნნეს იგინი. ხოლო გამოცხადებულად ვერ ჰბრძვანან, რამეთუ მოცემულ არს ჩუენდა [ჴელმწიფებაჲ*] მის ზედა ძლევად მისა ჯუარითა ქრისტესითა და წმიდად დამარხვითა ჴორცთა ჩუენთაჲთა, გარნა ტაცებით იტაცებს და პარვით იპარავს.

მერჩდით მე სიტყუსა მისთჳს, საყუარელნო, რომელ (თ)ქუა მოციქულმან და სცთებიან მას შინა მწვალებელნი. იტყჳს მოციქული: „არს ჴორცი მშუმინვიერი და არს ჴორცი სულიერი. ესრე წერილ არს, ვითარმედ შეიქმნა პირველი იგი კაცი ადამი — შუმინვაჲ ცხოველი, ხოლო მეორჱ იგი ადამი — სული ცხოველი“4*.

და სცთებიან და იტყჳან, ვითარმედ ორი ადამი არსო, და თქუა: „ვითარცა შთავიცუთ ჩუენ ხატი იგი ადამის მიწისაგანისაჲ, ეგრევე სახედ შთავიცუ[ა]თ[1] ჩუენ ხატი იგი ადამის ზეცისაჲ“5*. ადამი მიწისაგანი იგი არს, რომელმან ცოდა, ადამი ზეცით მაცხოვარი — უფალი ჩუენი იესუ ქრისტე. [რომელმან შეიყუაროს სული იგი ქრისტჱსი, იქმნეს იგი მსგავს ადამისა მის ზეცისაჲ, რომელ არს მაცხოვარი ჩუენი იესუ ქრისტჱ,*] რომელ შეიმოსა მშუმინვიერი ესე სულიერმან მან, ვითარცა ზეშთა მივწერე შენდა.

კაცმან მან, რომელმან შეაწუხოს სული იგი ქრისტესი, აღდგომასა მშუმინვიერად იპოვოს, რამეთუ სული ზეცისაჲ არა იყოს მის თანა. და რაჟამს აღდგეს, დაშთეს იგი ბუნსავე თჳსსა, ქუეყანასა ზედა, განძარცული სულისა მისგან წმიდისა. და რამეთუ გინებულად იპყრა მან სული იგი ქრისტესი, იპოვოს იგი დღესა მას შემთხუევისასა [შიშველ და სავსე სირცხჳლითა განქიქებული. ხოლო რომელმან პატიოსნად იპყრას სული იგი და დაიმარხოს სიწმიდით, დღესა მას შემთხუევისასა,*] (214v) დაიცვეს იგი სულმან მან წმიდამან. და იყოს იგი ყოვლითავე სრულ და არა იყოს იგი შიშუელ, ვითარცა მოციქული იტყჳს: „გარნა ესე, რაჟამს მოსილ ვიყვნეთ, ნუმცა შიშულად ვიპოვებით“6*. და მერმე თქუა: „ყოველთა დავიძინოთ, ხოლო აღდგომასა არა ყოველნი განვახლდეთ, რამეთუ ჯერ-არს მოკუდავსა მას შთაცუმად უკუდავებაჲ და განრყუნილებასა მას შთაცუმად ურყუნელებაჲ. ხოლო რაჟამს შთაიცუას მოკუდავმან მან უკუდავებაჲ და რყუნილებამან ამან ურყუნელებაჲ, მაშინ აღესრუ-

---

1 შთავიცუთ.

1* შდრ.: II კორ. 11, 14—15. 2* შდრ.: ლ. 10,19. 3* იობ. 10,14. 4* I კორ.: 15. 44—45. 5* I კორ. 15,49. 6* II კორ. 5,3.

* ასეა Jer. 44, Ath. 11.

ლოს სიტყუაჲ იგი, რომელ დაიწერა: „დაითქა სიკუდილი ძლევითა“[1*]. მერმე იტყჳს: „მეყს თუალისა წამსა მკუდარნი აღდგენ ურყუნელნი და ჩუენ განვახლდეთ“[2*]. და ესე რომელნი განახლდენ, მათ შთაიცუან ხატი ადამის სულიერისაჲ და იქმნნენ სულიერ, ხოლო რომელნი-იგი არა განახლდენ, დაშთენ შუმინვითა ჴორციელითა მსგავსად ადამის მიწისაგანისა ქუეყანასა ზედა. რომელნი ერწმუნნეს აღთქუმასა, მიიტაცნენ[1] ცად მიმართ და აღაფრინვნეს სულმან მან წმიდამან, რომელ შთაეცუა მათ, და დაიმკჳდრონ სასუფეველი, რომელ განმზადებულ იყო მათთჳს საუკუნითგან. და მშუმინვიერნი ესე დაშთენ აქავე ქუეყანასა ზედა სიმძიმესა შინა ჴორცთა თჳსთასა, და მიიქცენ ჯოჯოხეთა[3*]. მუნ იყოს ტირილი თუალთაჲ და ღრჭენაჲ კბილთაჲ[4*].

ესე მივწერე და მოვაჴსენე თავსა ჩემსა და, თქუენ, საყუარელნო. ამიერითგან შეიყუარეთ სიქალწულჱ, ნაწილი ზეცისაჲ, და აღნათქუემი დაიმარხენ ყოველმან ჴორციელმან, რამეთუ ესე არს ნაწილი კეთილი. არარაჲ არს, რომელი ესწორების ამას. ესე არს შერთვაჲ მღჳძარეთა ზეცისათაჲ. ესევითართა თანა დაიმკჳდრის ქრისტემან. ჟამი ზაფხულისაჲ მოიწია, რტონი ლეღჳსანი დაჩჩობილ არიან[5*]. სასწაულნი, რომელნი თქუნა უფალმან ჩუენმან, იქმნებიან, რამეთუ თქუა: „აღდგეს (215r) ნათესავი ნათესავსა ზედა, და მეუფებაჲ მეუფებასა ზედა, და იყოს სიყმილი და მახჳლი და სიკუდილი, საშინელებანი ზეცით გამოჩნდენ“[6*]. ესე ყოველი ესერა დღეთა ჩუენთა აღესრულების.

აწ იკითხევდ შენ ამას, რომელი მივწერე[2] შენდა, შენ და ძმანი შენნი, რომელთა აღუთქუეს[3] აღთქუმაჲ და შეიყუარეს სიქალწულჱ. და ყოველთა მოშიშთა ღმრთისათა, რომელთა აღუთქჳან, აღთქუმაჲ დაიმარხენ. რამეთუ იტყჳს: „აღუთქუთ და აღუსრულეთ უფალსა ღმერთსა თქუენსა, ეკრძალენით ყოვლისაგან უდებებისა და შჯულს[ა] უფლისასა ზრახევდით დღე[4] და ღამე[5]“[7*].

სიტყუაჲ უშუერი და ლაღობაჲ განიშორეთ პირისაგან თქუენისა, რომელმან საკიცხელ ყჳს და განაქიქის კაცი, რამეთუ აღესრულების მათ ზედა სიტყუაჲ იგი, რომელ წერილ არს სახარებასა, ვითარ უნდა უფალსა ჩუენსა აჴოცად ანგაჰრებისა მის ფარისეველთა მათგან: „რამეთუ იყვნეს ვეცხლის-მოყუარე[6], განბასრეს იგი“[8*]. ეგრეცა აწ ყოველმან, რომელმან არა თავს-იდვას ყოფად სიტყუათა ამათ დაწერილთა, ფარისეველთაებრვე განბასრნეს. ხოლო შენ, საყუარელო, იკითხევდ და ისწავებდ და გულს-იდგინე ყოფად და აღსრულებად შჯული უფლისაჲ, იყავნ შენდა ზრახვა და ზრუნვა ყოველსა ჟამსა. და ვითარცა აღმოიკითხო შენ წიგნი ესე, გლოცავ შენ ცხორებითა მაგით შენითა. საყუარელო, აღდეგ და თაყუანის -ეც უფალსა, და მომიჴსენე შეცოდებული წმიდასა ლოცვასა შენსა. და ყოველთა ერთობით აღმოვთქუათ ქებაჲ და დიდებაჲ მამისაჲ და ძისაჲ და წმიდისა სულისაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

წმიდაო მამაო იპოლიტე, მეოხ-ეყავ მამასა იოვანეს წინაშე უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესა. ესე ერთი წიგნი მათითა საფასითა დაიწერა. ვინ იკითხვიდეთ, ულოც̆ვდით.

---

[1] მიიტაცნეს (-ნენ Ath. 11). [2] მივწერჱ. [3] აღეთქუას (აღთქუეს Ath. 11). [4] დღჱ. [5] ღამჱ. [6] +და.

[1*] II კორ. 15,54. [2*] I კორ. 15,52. [3*] შდრ. ფს. $9_{18}$. [4*] შდრ. მთ. 8,12. [5*] შდრ. 24,32. [6*] ლ. 21, 10—11. [7*] შდრ. ეკლ. 17,11, ფს. 1,2. [8*] ლ. 16,14.

(215v)

# ႫႭႵႺႤႥႠჂ ႵႠႰႧႪႨႱႠჂ

## [თავი Ⴀ]

პირველ*, ოდეს ალექსანდრე მეფემან ნათესავნი იგი ლოთის შვილთანი წარიქცინა და შეჯადნა იგინი კედარსა მას ქუეყანასა, იხილნა ნათესავნი სასტიკნი ბუნ-თურქნი, მსხდომარენი მდინარესა ზედა მტკუარსა მიხუევით, ოთხ ქალაქად, და დაბნები მათი: სარკინე-ქალაქი, კასპი, ურბნისი და ოძრაჴე, და ციხენი მათნი: ციხჱ დიდი სარკინისაჲ, უფლისციხჱ კასპისა, ურბნისისა და ოძრაჴისაჲ.

დაუკჳრდა ალექსანდრეს და ცნა, რამეთუ იებუსელთა ნათესავნი იყვნეს, ყოველსა ჴორციელსა ჭამდეს და სამარე მათი არა იყო, მკუდარსა შეშჭამდეს. და ვერ ეძლო ბრძოლაჲ მათი მეფესა და წარვიდა.

მაშინ მოვიდეს ნათესავნი მბრძოლნი, ქალდეველთაგან გამოსხმულნი, ჰუნნი, და ითხოვეს ბუნ-თურქთა უფლისაგან ქუეყანაჲ ხარკითა და დასხდეს იგინი ზანავს.

და ეპყრა[1] იგი, რომელ ხარკითა აქუნდა, ჰრქჳან მას ხერკი.

და შემდგომად რაოდენისამე ჟამისა მოვიდა ალექსანდრე[2], მეფჱ ყოვლისა ქუეყანისაჲ, და დალეწნა სამნი ესე ქალაქნი და ციხენი, და ჰონთა დასცა მახჳლი.

ხოლო სარკინესა ქალაქსა ებრძოლა ათერთმეტ თთუე[3] და დადგა სარკინესა დასავალით კერძო და დაასხა[4] (216r) ვენაჴი და რუჲ[5] გამოიღო ქსნით, და დასხნა კაცნი მერუვენი დასტაგითა რუჲსაჲთა; და ჰრქჳან ადგილსა მას ნასტაგისი.

და მერმე გამოიღო სარკინე. თჳთ დაყარეს და მეოტ იქმნნეს. და თანაჰყვანდა ალექსანდრეს მეფესა აზოჲ, ძჱ არიან-ქართლისა მეფისაჲ, და მას მიუბოძა მცხეთაჲ საჯდომად და საზღვარი დაუდვა მას ჰერეთი, და ეგრის წყალი, და სომხითი და მთაჲ ცროლისა[ჲ] და წარვიდა.

ხოლო ესე აზოჲ წარვიდა არ[ი]ან- ქართლად, მამისა თჳსისა და წარმოიყვანა რვაჲ სახლი და ათნი სახლნი მამა-მძუძეთანი, და დაჯდა ძუელ[5a] მცხეთას და თანა-ჰყვანდეს[6] კერპნი ღმრთად — გაცი და გა[7].

ა˜. და ესე იყო პირველი მეფჱ მცხეთას შინა აზოჲ, ძჱ არიან-ქართველთა მეფისაჲ, და მოკუდა.

ბ˜. და შემდგომად მისა დადგა ფარნავაზ. ამან აღმართა კერპი დიდი ცხჳ[რ]სა[8] ზედა, და დასდვა სახელი მისი არმაზი. და მოქმნა ზღუდე წყლით კერძო, და ჰრქჳან არმაზ.

გ˜. და შემდგომად მისა დადგა მეფედ საურმაგ. ამან აღმართა კერპი აჲნინა გზასა ზედა. და იწყო არმაზს შჱნებად.

დ˜. და მისა შემდგომად მეფობდა მირვან. და აღმართა დანინა გზასა ზედა წინარე[9] და აღაშენა არმაზი.

---

[1] ეპყრ˜თ. [2] ალექსანდრჱ. [3] თთუჱ. [4] დაასხა] დასცა. [5] როჲ. [5a] ძუჱლ. [6] ჰყუანდეს. [7] გაცხოველებულია: გაიმ. [8] ცხჳ[რ]სა (აღდგენილია ილ. აბულაძის მიერ). [9] წინარჱ.

* ტექსტის დასაწყისი (215rv) გაცხოველებულია გვიანდელი ხელით.

ე̃. და მეფობდა ფარნაჯობ და აღმართა კერპი ზადენ მთასა ზედა. და აღაშენა [ციხჱ][1].

ვ̃. და მეფობდა არს(ოკ) [და]* (216v) ქალაქსა ზღუდენი მოაქმნნა.

ზ̃. და მეფობდა არიკ, რომელმან შიდაციხე აღაშენა არმაზსა.

ჱ̃. და მეფობდა ბრატმან, რომელსა ზე მცხეთას ქალაქი დაეწყო.

თ̃. და მეფობდა მირეან. და მან აღაშენა მცხეთაჲ ქალაქი.

ი̃. და მეფობდა არსუკ, რომელმან კასპი შეიპყრა და უფლისციხე განაგო.

ი̃ა. და მეფობდა როკ, რომელმან რაჲთურთით მცხეთაჲ გაიშორა. და მეფობაჲ ორად გაიყო, ორნი მეფენი დასხდეს იმიერ და ამიერ.

ი̃ბ. და მეფობდა ქარძამ არმაზს და მცხეთას — ბრატმან. და ამათთა ჟამთა ჰურიანი მოვიდეს მცხეთას და დასხდეს.

ი̃გ. და მეფობდა იმიერ ფარსმან და ამიერ — კაოზ.

ი̃დ. და მეფობდა იმიერ არსოკ და ამიერ — ამაზაერ.

ი̃ე. და მეფობდა იმიერ ამაზასპ და ამიერ — დერუკ.

ი̃ვ. და მეფობდა იმიერ ფარსმან ქველი და ამიერ — ფარსმან ავაზ.

ი̃ზ. და მეფობდა იმიერ[2] როკ და ამიერ — მირდატ. და ამისა ზე მოაკლდა არმაზი სამეუფოჲ და მცხეთას ოდენ იყო მეფობაჲ.

̃ჱ. და მეფობდა ლადამი და(!) დღე კ.

ი̃თ. და ფარსმან,

კ̃. და ამაზასპ,

კ̃ა. და რევ მართალი.

კ̃ბ. ვაჩე.

კ̃გ. ბაკურ.

კ̃დ. მირდატ.

კ̃ე. ასფაგურ.

კ̃ვ. ლევ. მამაჲ მირეანისი[3].

კ̃ზ. [მირეან]

ესე ოცდარვანი(!) მეფენი ქართლს შინა წარმართნი.

და იყო დღეთა კონსტანტინე მეფისათა, ქრისტეს ამაღლებითგან სამას და მეათესა წელსა, იყო ღუაწლი ბრძოლისაჲ მტერთაგან და ფრიად ერეოდეს მეფესა კონსტანტინეს, (217r) ძესა კონსტაჲსსა. და გულ-გდებულ იყო ურვათაგან კონსტანტი კეისარი.

იყო ვინმე კაცი ეფესელი და წარმოთქუა წინაშე მეფისა, ვითარმედ: „ქრისტეანენი იგი ჰრომნი და ყოველნი ჰინდონი და ვისცა ვის აქუს შჯული იგი ახალი ქრისტეს წმიდისაჲ, ძელითა ჯუარისაჲთა და მისითა სასოვებითა სძლევენ მტერთა ძლიერად“.

მას ჟამსა აღიძრა მეფჱ გუნდებითა, და წარავლინა მოყვანებად ებისკოპოსთა იერუსალჱმით, ანტიოქიაჲთ, ჰრომით და ალექსანდრიაჲთ. და ნათელ-იღო მან თავადმან და დედამან მისმან ბანაკითურთ.

---

[1] ([ციხჱ] აღდგენილია ილ. აბულაძის მიერ). [2] ამიერ. [3] ~კ̃ზ. მირეანისი.

* აქამდე ტექსტი გაცხოველებულია გვიანდელი ხელით.

მით ჟამითგან მეათესა წელსა წარვიდა ჰელენე იერუსალჱმდ ძიებად პატიოსნისა ჯუარისა. და მეათოთხმეტესა წელსა ივლტოდა დედაკაცი ვინმე მეფეთა ევადაგი, სახელით რიფსიმე, რომლისამე მიზეზისათჳს დედა-მძუძითურთ.

და იყო მის თანა ტყუე ერთი დედაკაცი შუენიერი, სახელით ნინო, რომლისა საქმჱ მისი გამოიძია ჰელენე დედოფალმან. და იყო იგი ჰრომი მთავარი, და თჳთ მოევლო გზაჲ თჳსი და ექმნნეს კურნებანი. და მოწევნულ იყო საბერძნეთა და ჰმოძღურიდა მთავარსა მას რიფსიმეს.

და ვითარცა წარმოივლტოდა რი[ფ]სიმე* ზღუად, გაჲ[ა]ნე და ნინო და სხუანი ვინმე მათ თანა გამოვიდეს არეთა სომხით[ი]სათა, საყოფელსა თრდატ მეფისასა. და იგინი იმარტჳლნეს მუნ.

ხოლო ნინო დაშთა და წარმოემართა მთათა კერძო (217v) ჩრდილოჲსათა და მოვიდა მდინარესა მტკუარსა, მოჰყვა და მოვიდა მცხეთად, ქალაქსა დიდსა მეფეთა საჯდომელსა. და იყო სამ წელ ეგრეთ. ილოცვიდა ფარულად ადგილსა ერთსა შებურვილსა ბრძამლითა მაყულისაჲთა.

და შექმნა სახჱ ჯუარისაჲ, ნასხლევისაჲ და მუნ დაადგრა და ილოცვიდა. და ადგილი იგი იყო ზღუდესა გარეგან[1]. ხოლო მათ მაყუალთა ადგილი არს ზემოჲსა ეკლესიისა საკურთხევლისა ადგილი. [დ]ა* მეოთხესა წელსა იწყო თქუმად ქრისტე ღმერთი და შჯული: „და [მე] ვპოვე ცთომასა შინა ჩრდილოჲსა ესე ქუეყანაჲ“. და მეექუსესა წელსა არწმუნა [ცოლსა] მეფისასა ნანას სენსა შინა მისსა და მეშჳდესა წელსა მეფესა არწმუნა სა[ს]წაულითა ქრისტესმიერითა. და მწრაფლ აღაშენა ეკლესიაჲ ქუემო[ჲ] სამოთხესა შინა. და სუეტი იგი იყო ძელისაჲ, რომელი თჳთ აღემართა.

და ვითარცა აღაშენეს ეკლესიაჲ, წარავლინა მოციქული და წიგნი ნინოჲსი საბერძნეთა, მეფისა კოსტანტინესა თხოვად მღდელთა. ხოლო იგინი მწრაფლ მიიწინეს.

და მოსცა მეფემან იოვანე ეპისკოპოსი და ორნი მღდელნი და ერთი დიაკონი და წიგნი ელენე დედოფლისაჲ და ხატი მაცხოვრისაჲ და ძელი ცხორებისაჲ ნინოჲსთჳს.

და ვითარცა მოვიდეს, ნათელი მოიღო მირეან მეფემან და დედოფალმან და ყოველმან სახლმან მათმან. ითხოვეს ხჱ, რაჲთა შექმნან ჯუარი**.

[H—600,2r: და ძიება-ყვეს ხუროთა[2] და პოვეს ხე ერთი, მდგომარე ბორც[უ]სა ზედა კლდისასა, რომელსა ფურცელი[3] მისი არა[ოდე]ს დასცჳოდა. და სულ-ჰამოჲ[4] იყო ხე იგი და შუენიერი[5] ფრიად, ვითარცა მადლითა ქრისტე შემოსილი. და ადგილი იგი ბორცჳ[6] შეუვალი იყო კლდისაგან. და უთხრეს მეფესა და ეპისკოპოსსა. ხოლო მეფემან წარგზავნა ძე თჳსი რევ და მთავა[ვ]რდიაკ[ო]ნი, იხილეს შუენიერად[7] დგომაჲ ხისა მის, ხოლო ფურცლოოდა[8] ჟამთა არისათა. და იტყოდა მთავარდიაკონი იგი მუჴლსა[9] დავითისსა, ვითარმედ: „ესე ხე არს დანერგული[10] თანა წარს[ა]ვ[ა]ლსა კლდის[ა]სა ზეგარდამო[ჲ]თა ცუარითა მორწყული[11] და ფურცელნი[12] მისნი არა დასცჳვენ[13] უკუნისამდე[1*].

და უბრძანა ხუროთა [14] მოკუეთაჲ[15] ხისა მის. და შექმნეს სახე პატიოსნისა ჯუარისა, ვითარცა ასწავა მთავ[ა]რდიაკონმან, სამ გუამად შექმნეს ხისა მის ტანის[ა]გან სამნი ჯუარნი და აღმართნეს მცხეთას, ვითარცა სწერია მცირესა მას მოკლედ აღწერილსა მას წიგნსა ქართლისა მოქცევის[ა]სა, გრიგ[ო]ლი დიაკონისა მიერ აღწერილსა. და ერთი ჯუარი აღ-

---

[1] გარჱგან. [2] ხოროთა H—600. [3] ფორცელი H—600. [4] სოლ-ჰამოჲ H—600. [5] შუჱნიერი H—600. [6] ბორცოჲ H—600. [7] შუჱნიერად H—600. [8] ფორცლუუდა H—600. [9] მოჴლსა H—600. [10] დანერგოლი H—600. [11] მორწყოლი H—600. [12] ფორცელნი H—600. [13] დასცუვენ H—600. [14] ხოროთა. [15] მოკუჱთაჲ H—600.

[1*] შდრ. ფს. 1,3.

* ფურცლის კიდე ჩამოჭრილია. ** აქ ხელნაწერს ფურცელი აკლია.

მართა მირიან მეფემან მთასა ზედა მაღნარის[ა]სა, რომელსა ჰ[რ]ქჳან[1] თხოთისა[1a] და ერთი იგი — მახლობელად პატიოსნისა ჯუარისავე.

და წარავლინნა მირიან მეფემან და ითხოვნა საბერძნეთით ქვისა მთლელნი და კირით ხურონი[2]. და მოსცნა მეფემან და წარმოვიდეს ერუშეთს[3]. და დადვეს საძირკუელი ეკლესიისა[ჲ] და დაუტევ[ნ]ეს ფერჴთა ფიცარნი მაცხოვრისა[4] უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესნი და წარმოვიდეს მანგლისს და დადვეს საძირკუელი[5] ეკლესიისა[ჲ] და დაუტევნეს სამსჭუალნი და ესრეთ მოვიდეს მცხეთად.

და იწყო მეფემან შენებად ქვითა ეკლესიასა გარეუბნისასა[6] და ვითარცა ცნა მეფემან, რამეთუ დადვეს საძირკუელი პირველ ერუშეთს[7] და მანგლისს[8] და დაუტევნეს[9] მუნ[10] სასურველნი[10a] იგი ფიც(3r)არნი და სამსჭუალნი[11], აღივსო ურვითა და დააყენა საქმე მოსწრაფებისა. ვიდრე არა ისწ[ა]ვა მთავარებისკოპოსისაგან, ვითარმედ: „შენ თანა არს ამ[ა]ს ქალაქსა შინა სამოს[ე]ლი ქრისტესი ყოვლად ზეგარდ[ა]მო ქსოვილი, რომელი ჯუარის-მცუმელთა მათ განიყვეს და კუართი იგი ამათ იხუედრეს[11a], ჩრდილოსა ამ[ა]ს ქალაქსა შინა დაფარეს, და აწ შვილნი მათნი არიან, ვინ უწყის, თუ ადგილიცა იცოდენ. ხოლო ჟამი მისი მერმე არს, ოდეს[12] გამოჩნდეს დიდებით ქუეყანასა ზედა. ეგრ[ე]თვე ხალენი ელია[ჲ]სი აქვე დამარხულ[13] არს“.

და აღივსო სიხარულითა მეფე და მყის მოხადნ(ა) ყოველთა ჰურიათა[14] და ჰკითხა, თუ: „ნამდვლვე?[15]“ და მათ აუარეს მართ[ა]ლი და არა უარ-ყვ[ე]ს. და თქუეს, ვითარმედ: „აქეთ წარვიდეს ელიოზ მცხეთ[ე]ლი და ლონგინოზ კანისელი და თალენავ და მისაელ“. და კუართისა მის თქუეს წილით-ხუედრებაჲ[16] ამათი, ხოლო ადგილი იგი უარ-ყვეს. მაშინ განმხიარ[უ]ლდა მირიან მეფე, რაჟამს ეუწყა[17], ვითარმედ „პირველ მოწევნ[უ]ლ ოყო[18] კუართი იგი ქრისტესი იერუსალჱმით მცხეთად, [ჰ]მადლობდა ღმერთსა და იტყოდა: „კურთხეულ ხარ შენ, უფალო იესუ ქრისტე, ძეო ღმრთისა ცხოველისაო, რამეთუ შენ პირველვე] (218r) გინდა ცხორებაჲ ჩუენი და ჴსნაჲ ჩუენი ეშმაკისაგან და ადგილისა მისგან ბნელისა, ოდეს-იგი სამოსელი შენი ებრაელთა მათ წარმოეც წმიდით ქალაქით იერუსალჱმით უცხოთა ამათ ნათესავთა ქალაქად, რამეთუ ჯუარ-ცუმასა შენსა ამას ქალაქსა მეფობდეს მამანი ჩუენნი“.

და წარემართა მეფჱ და ყოველი ქართლი ქრისტეანობასა[19] მოწრაფებითა დიდითა.

მაშინ ნეტარმან მან დედაკაცმან ნინო თქუა: „კურთხეულ არს ღმერთი და მამაჲ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი, რომელმან მოავლინა სიტყუაჲ წმიდაჲ მისი ცათა მაღალთაჲთ თჳთ ძლიერისაგან საყდრისა გარდამოსრული ქუეყანად მდაბლად უეჭუელად შობად ჴორციელად თესლისაგან დავითისა დედაკაცისაგან მარტოდ შობილისა წმიდისაგან და უბიწოჲსა, რომელი სათნო-ეყო მას და ამით მიზეზითა ცხორებაჲ ჩუენი შექმნა და ყოველი ცასა ქუეშე[20] მყოფი განანათლა და უმეტეს მისა მიმართ მორწმუნენი აცხოვნნა, რამეთუ იშვა ვითარცა კაცი, პატივ-ეცა ვითარცა ღმერთსა, ნათელ-იღო ვითარცა მსახურმან ვინმე შჯულისამან წყლისა და მიწისაგან, ხოლო მამით და სულით წმიდით ზეგარდამო[21] იწამა და იდიდა, ჯუარს-ეცუა, დაეფლა და აღდგა, აჴდა მათვე სიმაღლეთა მამისა თანა და მომავალ არს დიდებითა, რომელსა შუენის გალობაჲ ამენითა“.

და ვითარცა ესე თქუა, წარიყვანა იაკობ მღდელი, საბერძნეთით მოსრული, და ერისთავი ერთი, წარვიდა და დადგა წობენს. და მოუწოდა მთეულთა,

---

[1] ჰქჳიან H—600. [1a] თხო~თიისა. [2] ხორონი H—600. [3] ერ~ოშეთს H—600. [4] მაცხოვირსანი H—600. [5] საძირკუჱლი H—600. [6] გარეობნისსა H—600. [7] ეროშეთს H—600. [8] მანგლისის H—600. [9] დაუტივნეს H—600. [10] მონ H—600. [10a] სასორვლნი. [11] სამსჭალნი. [11a] იხუჱდრეს H—600. [12] უდეს H—600. [13] დამარხოლ H—600. [14] ჰორიათა H—600. [15] ნამდოლვ ე H—600. [16] -ხუჱდრებაჲ H—600. [17] ეოწყა H—600. [18] იყუ H—600. [19] ქ~ჱანობასა. [20] ქუეშჱ. [21] ზჱგარდამო.

ჰართალელთა (218v) და ფხოელთა, და წილკანელთა და უქადაგა სარწმუნოვებაჲ ქრისტჱსი. ხოლო მათ განუყარეს თავი. და ერისთავმან მცირედ წარჰმართა მახვლი და შიშით მოსცნეს კერპნი მათნი დალეწად. და გარდავიდა ერწუდ და დადგა ჟალეთს, დაბასა ედემს, და ნათელ-სცა ერწუ-თიანელთა. და ყუარელთა ესმა ესე და გარდაკრბეს თოშეთა. რომელნი უკუანაჲსკნელ იპოვნეს, თრდატ მეფემან მოიყვანნა და მონათლნა.

და ნინო შთავიდა კხოეთა(!) და დადგა კაწარეთს და მონათლნა კხოელნი(!) და სოჯნი ერითურთ მათით.

და გარდავიდა კახეთა და დადგა ქცელ-დაბას. და მოიყვანნა კახნი მთავარნი და მონათლნა.

და დასნეულდა და წარმოემართა მცხეთად. და ვითარცა მოიწია კხოეთას(!), დაბასა, რომელსა ჰრქვან ბოდინი, ვერღარა ეძლო სლვად. და მო-ხოლო-ვიდეს უჟარმით ქალაქით რევ, ძჱ მეფისაჲ, და სალომე[1], ცოლი მისი, და ასული მისი და ზედა-ადგეს მოურნედ. და მიუვლინეს მცხეთით მეფემან და ცოლმან მისმან ნანა იოვანე მთავარებისკოპოსი ხილვად და წარყვანებად. ხოლო მან არა ინება, არამედ დაჰვედრა იაკობ მღდელი: „რაჲთა შემდგომად შენსა მან დაიპყრას საყდარი“.

და მის წინაშე მისცა წიგნი იგი ჰელენე[2] დედოფლისა მოწერილი, რომელი მოეწერა ნინოჲსა, დედოფლობით და მოციქულად და მახარებელად შეემკო (219r) და ძელი ცხორებისაჲ წარმოეცა დედოფლისა ნანაჲსა. და შეწირა ჟამი იოვანე, და აზიარა ნინო ჴორცსა და სისხლსა ქრისტჱსსა. და წარიღო ესე საგზლად სულისა.

და შეჰვედრა სული თჳსი ჴელთა ღმრთისათა ქართლად მოსლვითგან მეათხუთმეტესა წელსა და ქრისტეს ამაღლებითგან ტ̃ლჱ წელსა, დასაბამითგან ჰყ̃ლჱ წელსა.

მაშინ შეიძრნეს ორნი ესე ქალაქნი — მცხეთაჲ და უჟარმაჲ — და ყოველი ქართლი სიკუდილისა მისისათჳს. და მოვიდეს და დაჰმარხეს ძლევით შემოსილი გუამი მისი, ადგილსავე ზედა ბუდს, დაბასა კხოეთისასა(!).

და წარვიდა მირეან მეფჱ და ყოველი ერი, რამეთუ იქმოდეს ზემოსა ეკლესიასა ქვითა. და განიშორეს მეოთხესა წელსა. და მოკუდა მირეან მეფჱ და დაეფლა საშუვალსა სუეტსა სამხრითსა ჩრდილოჲთ კერძო. და მას სუეტსა შინა არს ნაწილი სუეტისა[3] მის ცხოველისაჲ. და მეორესა წელსა მოკუდა ცოლი მისი ნანა და დაეფლა დასავალით კერძო მასვე სუეტსა, სადა მირეან მეფჱ დამარხულ იყო.

და დაჯდა მეფედ ბაკურ, ძჱ რევისი. და მოკუდა იოვანე ებისკოპოსი და დაჯდა იაკობ, მღდელი იგი მუნითვე მოსრული, მთავარეპისკოპოსად. და ოცდამესამესა წელსა აღმართებითგან პატიოსნისა ჯუარისა შეუქმნა კუბაჲ რევ და შეიქმნა საფლავი (219v) ქუემოსა ეკლესიასა.

და მოკუდ[ა] რევ და დაემარხა ცოლითურთ. და შემდგომად მისა, მეათესა წელსა, ამან ბაკურ დაიწყო წილკნისა ეკლესიასა და განიშორა ოცდამეათხუთმეტესა წელსა. და მოკუდა და დაეფლა ქუემოსა ეკლესიასა. და დაჯდა მეფედ

[1] სალომჱ. [2] ჰელენჱ. [3] სუეტისაჲ.

ძმაჲ მისი თრდატ. და მთავარებისკოპოსი იყო ნერსე[1] სომეხთა კათალიკოზისა დიაკონი იობ. და მეფემან რუჲსთვისა რუჲ გამოიღო და ეკლესიისა საფუძველი დადვა. და მის ზევე ნეკრესს კახეთისასა ეკლესიაჲ აღიშენა განსრულებით.

და შემდგომად მისა დადგა ვარაზ-ბაკურ მეფედ. და მისა ზევე სპარსთა მეფისა მარზაპანნი[2] შემოვიდეს სივნიეთა და იგი კიდარდ უკუჴდა. და მთავარებისკოპოსი იყო იგივე იობ.

და მაშინ მოვიდა ქრამ ხუარბორზარდ, სპარსთა მეფისა პიტიახში, ტფილისად ქალაქად, ციხედ. და ქართლი მისსა ხარკსა შედგა, და სომხითი და სივნიეთი და გუასპურაგანი. და მისა ზე[3] აღაშენეს აზნაურთა წმიდაჲ იგი ეკლესიაჲ მცხეთას და დაამოთაულეს დიდსა მას ეკლესიასა სოფლებითა და ქარდაგებითა ქართლს შინა.

და მისა შემდგომად მეფობდა ბაკურ, ძჱ თრდატისი. და მთავარებისკოპოსი იყო ელია. და ამან აღაშენა ეკლესიაჲ ბოლნის[ს]. და იმიერ განვიდა და (220r) განაახლნა არმაზნი სპარსთა შიშისათჳს.

და მისა შემდგომად მეფობდა ფარსმან, დისწული თრდატისი. და მთავარებისკოპოსი იყო სჳმეონ.

და მისა შემდგომად მეფობდა მირდატ. და ესე წარიყვანა პიტიახშმან ვარაშ ბაღდადს და მუნ მოკუდა.

და მისა შემდგომად მეფობდა არჩილ, და მთავარებისკოპოსი იყო იონა. და მაშინ დაეცა ქუემოჲ ეკლესიაჲ. და იონა მოიცვალა გარეუბნისა ეკლესიასა და სუეტი იგი ცხოველი თანა-წარმოიღო.

და მისა ზე[3] აზნაურთა სტეფანე-წმიდაჲ აღაშენეს არაგუსა ზედა. და მოგუნი მოგუეთას მოგობდეს ცეცხლისა მსახურებასა ზედა. და მისვე არჩილის ზე[3] ოთხნი მთავარებისკოპოსნი გარდაიცვალნეს.

და მერმე[4] მეფობდა მირდატ. და მთავარებისკოპოსი იყო გლონოქორ. და ესე მთავარებისკოპოსი ერისთვადცა იყო ბარაზბოდ პიტიახშისაგან ქართლს და ჰერეთს.

და მისა შემდგომად მეფობდა დიდი ვახტანგ გოლგასარი, და მთავარებისკოპოსი იყო იოველ. მაშინ წარიყვანეს ვახტანგ სპარსთა. და შემდგომად რაოდენისამე ჟამისა მოიქცა, და მთავარებისკოპოსი იყო მიქაელ. და მან მიამთხჳა ფერჴი პირსა მეფისასა ვახტანგს[5]. ხოლო მეფემან წარავლინნა მოციქულნი საბერძნეთა და ითხოვა მეფისაგან და პატრეაქისაგან კათალიკოზი. (220v). ხოლო მან მოსცა პეტრე[6] კათალიკოზი. და თანა ჰყვანდა მას სამოველ მონაზონი, წმიდაჲ და ღირსი. და აღაშენა ქუემოჲ ეკლესიაჲ ვახტანგ მეფემან და დასუა პეტრე[9] კათალიკოზი. და ესე იყო ქართლის მოქცევითგან რ῀ო წელსა. მეფენი გარდაცვალებულ იყვნეს ათნი, და მთავარებისკოპოსნი ათცამეტნი. ხოლო პირველი კათალიკოზი იყო პეტრე[6].

და ამისა შემდგომად მეფობდა დაჩი უჯარმელი, და კათალიკოზი იყო სამოველ. და მისა ზე ტფილისს კაცნი დასხდებოდეს, და (მარიამ)-წმიდაჲ ეკლესიაჲ აღაშენეს. და კათალიკოზი იყო პეტრე[6].

და ამისა შემდგომად მეფობდა ბაკურ, ძჱ დაჩისი, და კათალიკოზი იყო სამოველ.

---

[1] ნერსჱ. [2] მარზაპარნი. [3] ზჱ. [4] მერმჱ. [5] ვაჴტანგს. [6] პეტრჱ.

და მისა შემდგომად მეფობდა ფარსმან, და კათალიკოზი იყო თავფაჩაჳ. და მისა ზევე ჩიმაგა ვ~. და მისა ზევე სპარსთა მეფობაჲ მცხეთად მოვიდა და შეაშფოთა ქართლი და ქალაქნი და წარვიდა.

და მისა შემდგომად მეფობდა ფარსმან სხუაჲ, და კათალიკოზი იყო ღასაბია, მკვდრი მცხეთელი. და აქაჲთგან ორთა სახლთა აღიღეს კათალიკოზობაჲ მცხეთელთა მკვდრთა. და მისვე მეფისა ზე[1] კათალიკოზი იყო ევლალე[2].

მაშინ მოვიდა ნეტარი იოვანე_ზედაზადენელი შუვამდინარით ასურეთისაჲთ იგი და ათორმეტნი მოწაფენი მის თანა მოვიდეს*.

და მისა შემდგომად მეფობდა (221r) ბაკურ, და კათალიკოზი იყო მაკარი. და მისა ზევე ვარსქენ პიტიახში იყო. და შუშანიკ იწამა ცურტავს.

და მისა შემდგომად კათალიკოზი იყო სამოველ, და მერმე — სიმონ-პეტრე[3]. და მის ბაკურის ზევე დაესრულა მეფობაჲ ქართლისაჲ.

მაშინ მცხეთაჲ ათხელდებოდა და ტფილისი ეშენებოდა, არმაზნი შემცირდებოდეს და კალაჲ განდიდნებოდა.

სპარსნი უფლებდეს ქართლს და სომხითს და სივნიეთს და გუასპურაგანს; და კათალიკოზი იყო სამოველ და ნელად-რე შეკრბა ქართლი. და განაჩინეს ერისთავად გუარამ და მერმე — კურაპალატადცა. ამან დადვა საფუძველი პატიოსნისა ჯუარისაჲ და ამას ზევე იყო კათალიკოზი სამოელვე სხუაჲ. და ტფილისისა მკვდრთა დიდსა ეკლესიასა დაიწყეს: ნახევარსა იქმოდა ყოველი ერი და ნახევარსა ერისთავნი; და კათალიკოზი იყო ბართლომე.

და მისა შემდგომად ერისთვობდა სტეფანოზ, ძჱ მისი, ძმაჲ დემეტრესი, და იქმოდა ეკლესიასა ჯუარისასა.

მაშინ ჩამოვლო ჰერაკლე[4] მეფემან ბერძენთამან. და უჯმო ციხისთავმან კალაჲთ ტფილისისაჲთ მეფესა ჰერაკლეს ვაც-ბოტობით.

ხოლო მან ფერჯი დააპყრა და დანიელი მოიღო და მოიძია (სიტყუაჲ) ესე: „მოვიდეს ვაცი იგი მზის დასავალისაჲ და შემუსრნეს რქანი ვერძისა მის მზის აღმოსავალისანი“[1*]. და მეფემან ჰრქუა: „(უკუეთუ ჩემთჳს) (221v) ესრეთ იყოს სიტყუაჲ, მე მიგაგო მისაგებელი შენი“. და დაუტევა ჯიბღო ერისთავი ბრძოლად. და თჳთ წარვიდა ბაღდადს ბრძოლად ხუასრო მეფისა.

ხოლო ამან ჯიბღო მცირეთა დღეთა შემდგომად კალაჲ გამოიღო და ციხისთავი იგი შეიპყრა და პირი დრაჰკნითა აღუვსო. და მერმე[5] მრთელსა ტყავი გაჰჴადა და მეფესა უკუანა მისწია გარდაბანს ვარაზ გრიგოლისსა შინა.

წარვიდა ჰერაკლე[4] და შემუსრა ბაღდადი და შეიპყრა ხუასრო მეფჱ. და მოღებად სცა ძელი ცხორებისაჲ. და იწყო ბრძანებით შჱნებად იერუსალჱმსა და მოდისტოს დასუა პატრეაქად. და წარმოვიდა აქაჲთვე მეშვდესა წელსა. და ვიდრე მოსლვადმდე[6] მისა ტფილისს სიონი განეშორა მკვდრთა, ხოლო ჯუარისა ეკლესიასა აკლდა-ღა. ამან ჰერაკლე[4] ტფილისს და მცხეთას და უჯარმას განავლინნა ქადაგნი, რაჲთა ყოველნი ქრისტეანენი[7] ქალაქთა შინა ეკლესიათა შინა შემოკრბენ და ყოველნი მოგუნი და ცეცხლისა მსახურნი ანუ მოინათლნენ, ანუ მოისრნენ.

---

1 ზჱ. 2 ევლალჱ. 3 -პეტრჱ. 4 ჰერაკლჱ. 5 მერმჱ. 6 -მდჱ. 7 ქჱ~ანენი.

1* დან. 8, 5—8.

* „მაშინ... მოვიდა ნეტარი“ ნაწერია მთავრულით.

ხოლო მათ ნათლის-ღებაჲ არა ინებეს, ზაკუვით თანა-აღერინეს ქრისტეა-ნეთა, ვიდრემდის ყოველთა ზედა წარჰმართა მახვლი და ეკლესიათა შინა მდი-ნარენი სისხლისანი[1*] დიოდეს.

ხოლო ჰერაკლე განწმიდა შჯული ქრისტესი და წარვიდა. და ერისთვობდა იგივე დიდი სტეფანოზ, და კათალიკოზი იყო ბართლომე მეორედ.

და შემდგომად ერისთვობდა (222r) ადრნესე, და მისა ზე[1] სამნი კათალი-კოზნი იცვალნეს: იოვანე, ბაბილა, თაბორ.

და მისა შემდგომად ერისთვობდა სტეფანოზ, ძჱ მისი და ამან განიშორა ჯუარისა ეკლესიაჲ და დადვა კრებაჲ ჯუარს ჯუარობასა ერთ თთუე. და ტფი-ლისს დაჯდა სტეფანოზ, და კათალიკოზი იყო სამოველ. და მისა ზევე[2] — ევ-ნონ.

და ჰამბავი მოჴდა, ვითარმედ ბაღდადი აგარეანთა დაიპყრესო და ამის-თჳს ბერძენთა ქუეყანაჲ[3] ჴორისა აჰკიდეს და წარიღეს საბერძნეთა.

და მისა შემდგომად ერისთვობდა გუარამ კურაპალატი ვ˜*, და გუარამ ყრმაჲ ზ˜, და მერმე არშუშა კურაპალატი ჱ˜, და ვარაზ-ბაკურ აპაჲ პატრიკიო-ზი, რომელმან გარბანელნი მოაქცინა თ˜, და მერმე ნერსე [ი˜], და ძენი მისნი: ფილიპე ი˜ა, სტეფანოზ ი˜ბ, ადრნესე ი˜გ, გუარამ ი˜დ, და ბაკურეანი ძჱ ბაღდადისი ი˜ე; და ძენი ადრნესესნი: სტეფანოზ ი˜ვ, და აშოტ კურაპალა-ტი ი˜ზ, და გუარამ [ი˜ჱ]. დიდნი ერისთავნი ესთენ იყვნეს.

ხოლო კათალიკოზნი, რომელ ევნონისითგან მომართ იყვნეს: თავ-ფაჩაგ ა˜, ევლალე ბ˜, იოველ გ˜, სამოველ დ˜, გეორგი ე˜, კვრიონ ვ˜, იზიდ-ბოზიდ ზ˜, თეოდორე[4] ჱ˜, პეტრე[5] თ˜. ესე ცხრანი ცოლოსანნი იყვნეს.

მერმე: მამა ა˜, იოვანე ბ˜, გრიგოლ გ˜, კლემენტოს დ˜, სარმეან ე˜, თალელე ვ˜, სამოველ ზ˜, კვრილე ჱ˜, გრიგოლ თ˜, სამოველ ი˜, გეორგი ი˜ა, გაბრიელ ი˜ბ, ილარიონ ი˜გ, არსენი ი˜დ, ევსუქი ი˜ე, ბასილი ი˜ვ, მიქაელ ი˜ზ, დავით ი˜ჱ, არსენი ი˜თ.

## [თავი Ⴉ]

(222v)* ხოლო [იდეს დაა][6]სრულა სრბაჲ [თჳსი][6] სარწმუნოვებასა ზედა წმიდისა სამებისასა წმიდამან და სანატრელმან დედუფალმან ნინო, რომელი გუექმნა მახარებელ გულთა ჩუენთა და მლხინებელ სულთა და ჴორცთა ჩუ-ენთა, ვითარ განიშორა ერთი ესე სამეუფოჲ, ქუეყანაჲ ჩრდილოჲსაჲ, მცხე-თისა მეფეთა სამეფოჲ, არწმუნა ყოველთა აღსაარება[ჲ] მამისა და ძისა და წმი-დისა სულისაჲ, ნათლის-ღებითა მოსლვაჲ ქრისტესი და შობაჲ წმიდისაგან ქალ-წულისა, ნათლის-ღებაჲ და სიკუდილი ქრისტესი და აღდგომა[ჲ] მკუდრეთით, შემდგომად სიკუდილისა უკუდავებაჲ და ცხორებაჲ, მეორედ მოსლვაჲ ძისა ღმრთისაჲ ქუეყანად, მართალთა ცხოვრება[ჲ] და ცოდვილთა შურისგებაჲ, რამეთუ მისა არს სუფევაჲ უკუნითი უკუნისამდე და მერმეცა, ამენ, ვითარ მო-იწია ქუეყანასა კხოეთისასა(!), დაბასა ბუდს, დასნეულდა სნეულებითა მით, რომლითაცა მო-ცა-კუდა.

მაშინ შეუკრბეს მეფენი ქუეყანისანი და მთავარნი[2*] დედებითურთ და სიმ-

[1] ზჱ. [2] ზჱვე. [3] ქ˜ყნჲ. [4] თ˜ჱ. [5] პეტრჱ. [6] აღდგენილია ილ. აბულაძის გამოცემის მიხედვით.
[1*] შდრ. ფს. 77,44; 104,29. [2*] შდრ. ფს. 2,2.

* აქედან ტექსტი გაცხოველებულია (გვიან) სვ. ბოლომდე („ამენ“ სიტყვამდე). ნ. აგრ. გვ. 29.

რავლჱ ერთაჲ, რამეთუ ჰხედვიდა ყოველი კაცი პირსა ნინოჲსსა, ვითარცა ზეცისა ანგელოზისასა. დასცუეთდეს მცირესა მას და ძუელსა სამოსელსა მისსა მთხუევითა* სარწმუნოვებით და იძულებით. ევედრებოდეს ყოველნი იგი დედოფალნი გარემო მსხდომარენი, რომელთა დამოსდიოდეს ნაკადულნი ცრემლთანი თუალთაგან[1*] მათთა განშორებისათჳს მოძღურისა, მოღუ[ა]წისა და სნეულთა მკურნალისა ჴელოვნისა.

ეტყოდეს დედოფალი სალომე უჯარმელი და პეროჟავრი სივნიელი და მათ თანა ყოველნი მთავარნი ჰკითხვიდეს** (223r) მას და ეტყოდეს: „ვინაჲ ანუ ვითარ მოშუერ შენ ქუეყანასა ჩუენსა მაცხოვრად ჩუენდა, ანუ სადა-მე იყო აღზრდაჲ შენი, დედოფალო? მაუწყე ჩუენ საქმჱ შენი! რაჲსა იტყჳ ტყუეობასა, ტყუეთა მჴსნელო, სანატრელო! რამეთუ ესერა გვსწავიეს შენ მიერ, ვითარმედ ყოფილ არიან წინაჲსწარმეტყუელნი პირველ მოსლვადმდე[1] ძისა ღმრთისა ქუეყანად და მერმე მოციქულნი ათორმეტნი, და კუალად სამეოცდაათორმეტნი და ჩუენდა არავინ მოავლინა ღმერთმან, გარნა შენ. და ვითარ იტყჳ, ვითარმედ: „ტყუე ვარი მე, ანუ ვითარცა ჰინდოეთს თუ?“.

მაშინ იწყო სიტყუად ნინო და თქუა: „ასულნო სარწმუნოვებისანო, მახლობელნო ღმრთისანო, დედოფალნო ჩემნო, გხედავ თქუენ, ვითარცა პირველთა მათ წმიდათა დედათა ყოველსა მას სარწმუნოვებასა და სიყუარულსა ღმრთისასა. და გინებს გზათა ჩემთა ცნობაჲ, გლახაკისა მჴევლისა თქუენისათა[ჲ] და გაუწყო-ცა. ესერა მოსრულა სული ჩემი ჴორჴად ჩემდა, დამეძინებინ[2] ძილითა მით დედისა ჩემისაჲთა საუკუნოდ.

არამედ მოიხუენით აღსაწერელნი წიგნისანი და დაწერეთ სიგლახაკჱ ჩემი და უდები ცხორებაჲ ჩემი, რაჲთა უწყოდიან შვილთაცა თქუენთა სარწმუნოვებაჲ თქუენი და შეწყნარებაჲ ჩემი, და სასწაულნი ღმრთისანი, რომელნი გიხილვან მცირედნი მთათა მათ ზედა, მაყულოვანსა მას შინა, სუეტისა აღმართებასა, და მიერ წყაროსა მას ზედა, და ვიდრე აქა მოსლვადმდე[1] ჩემდა. თჳთ უფალმან იცის და სულმან ჩემმან, რომელი უხილავს თუალთა ჩემთა ზეცით გარდამო ქუეყანასა ზედა“. (223v) მაშინ მო-ხოლო-იხუნეს საწერელნი სალომე უჯარმელმან და სივნიელმან პეროჟავრი. და იწყო სიტყუად წმიდამან ნინო და იგინი წერდეს. წინა შობისა მისისა მშობელთა მისთა საქმედ იწყო.

## [თავი Ⴂ]***

### ცხორებაჲ წმიდისა ნინოჲსი

იყო მათ ჟამთა ოდენ გეორგი[3] კაბადუკიელი იწამა ქრისტჱსთჳს, მათ დღეთა კაბადუკიაჲთ ქალაქით კაცი ვინმე მთავართა შესაბამი, მონაჲ ღმრთისაჲ, წარვიდა ჰრომედ მეფეთა წინაშე მსახურებად და ნიჭისა მოღებად. და მათვე დღეთა კაცი ვინმე იყო კოლასტას შინა და ესხნეს ორ შვილ: ძჱ და ასული. სახელი ძისა მისისაჲ იობენალი, ხოლო ასულისაჲ — სუსანა.

---

[1] -მდჱ. [2] დამეძინებიან. [3] გ̃ი.

[1*] შდრ. ფს. 118,136.

* აქედან გაცხოველებულია სვეტის ბოლომდე. ** აქამდე გაცხოველებულია. *** ნ. გვ. 29.

და ვითარ აღესრულნეს მშობელნი იგი, დაშთეს შვილნი მათნი ობლად.
აღდგეს და წარვიდეს წმიდად ქალაქად იერუსალჱმდ[1], იმედ-ყვეს სასოებაჲ
იგი ყოველთა ქრისტეანეთაჲ[2] — წმიდაჲ აღგომაჲ და მიევედრნეს მუნ.

ესე ძმაჲ სუსანაჲსი მიემთხვა დევტალარობასა, ხოლო სუსანა ჰმსახურებდა
მიაფორსა, სარას ბეთლემელსა.

ხოლო ესე ჭაბუკი კაბადუკიელი მიიწია წინაშე მეფისა ჰრომედ. და ეწყვ-
ნეს ბრანჯნი ჰრომთა ბრძოლად ველსა ზედა პიტალანისასა. და მოსცა ღმერ-
თმან ჭაბუკსა მას კაბადუკიელსა ძალი უძლეველი და ქმნა წინა-აღდგომაჲ
მტერთაჲ ძლიერად, ვიდრემდის წარიქცინა სივლტოლად. და შეიპყრა მეფჱ
ბრანჯთაჲ და მის თანა მთავარნი მრავალნი. და შეიყვანნა წინაშე მეფისა მეფჱ
ბრანჯთაჲ და ყოველნი მთავარნი. ხოლო მეფემან განაწესა (224r) სიკუდილი
მათი. მაშინ იწყეს ტირილად ბრანჯთა მათ და ევედრებოდეს ზაბილოვნს: „მო-
გუეც პირველად შჯული შენი და შეგვყვანენ ჩუენ ტაძარსა მას ღმრთისა თქუე-
ნისასა, და მაშინ იყავნ სიკუდილი ჩუენი, რამეთუ შე-ცა-შენვე-გვპყრენ, და
შენვე ყავ ესე ჩუენ ზედა, და უბრალო იყო სისხლთა ჩუენთაგან“.

ხოლო ზაბილოვნსლა ესმა, მწრაფლ აუწყა ესე მეფესა და პატრეაქსა
სიტყუაჲ მათი. და მოსცეს მათ ნათელი ჴელსა ქუეშე ზაბილოვნისსა და შეიყ-
ვანნეს ტაძარსა ღმრთისასა, წმიდასა ეკლესიასა, და აზიარნეს საიდუმლოთა
ქრისტესთა. და უჩუენნეს მათ დიდებანი იგი წმიდათა მოციქულთანი. და დი-
ლაჲთ ადრე[3] აღდგეს ბრანჯნი იგი და სამოსელი სამკუდროჲ შეიმოსეს და განვი-
დეს ადგილსა მას კაცთა საკლავსა, ილოცვიდეს და ჰმადლობდეს ღმერთსა
ნათლის-ღებასა მას ზედა და ზიარებასა და იტყოდეს: „ჩუენ სიკუდილსა შინა
უკუდავ ვართ, რამეთუ ღირს-მყვნა ჩუენ ღმერთმან ესევითარსა დიდებასა
ხილვად და საგზალსა მას დაულევნელსა, ჴორცსა და სისხლსა ქრისტჱს, ძისა
ღმრთისა უკუდავისა მის მეუფისასა, რომელი არს უფროჲს უმაღლეს ყოველ-
თა მაღალთა და უქუესკნელეს ყოველთა ქუესკნელთა, რამეთუ იგი არს კურთ-
ხეულ უკუნითი უკუნისამდე, ამენ. ხოლო ვაჲ ნაშობთა ჩუენთა, ნაყოფთა
სიმწარისათა, მკვდრთა ბნელისათა“. და ჴმობდეს იგინი: „მოვედინ მეჴრმლჱ
ეგე და აღიხუენით თავნი ჩუენნი ჩუენგან“. ამას რაჲ ჰხედვიდა (224v) ზაბი-
ლოვნ, აღიძრა გონებითა და ტიროდა, რამეთუ ვითარცა ცხოვართა თავნი თჳსნი
კლვად წარეპყრნეს და ვითარცა კრავთა შვილთა მათთა სწყალობდეს. მაშინ
შევიდა ზაბილოვნ წინაშე მეფისა და გამოითხოვნა, და ნიჭითა განუტევნა. ხო-
ლო იგინი ევედრებოდეს ზაბილოვნს, რაჲთა წარჰყვეს ქუეყანად მათა და მის-
ცეს შჯული ქრისტესი და ნათლის-ღებაჲ წყლითა ყოველსა ერსა მათსა.

ხოლო ისმინა მათი ზაბილოვნ და მოსთხოვნა მღდელნი პატრეაქსა. და
ბრძანებაჲ მოიღო მეფისაგან. და წარვიდეს სიხარულით. და ვითარცა მიეახ-
ლნეს ვითარ ერთ დღისა სავალსა, მიჴდა ჰამბავი, ვითარმედ მეფჱ მოვალს
ცოცხალი და ყოველნი მთავარნი მის თანა. მაშინ შეიძრნეს ათნი იგი საერის-
თვონი: ხოლამაჲ და ხოზაბაჲ, ხლაჭაჲ, ხენეშაგი, ტიმგარაგი, ზაქაჲ, გზაჲ,
ზარგაჲ, ზარდაჲ, ზარმაჲ და თმონიგონი სამეუფოჲ და მოეგებვოდეს მდინა-
რესა ზედა დიდსა ღდამარასა.

და განყო მეფემან ერი იგი და დაადგინა წყალსა მას იმიერ და ამიერ. და
აკურთხეს მღდელთა მდინარჱ იგი. და შთაჴდა ყოველი ერი მდინარესა მას

[1] იჱ҃მდ. [2] ქ҃ჱანეთაჲ. [3]. ადრჱ.

და განიბანებოდეს, და აღმოვიდოდეს გამოსავალსა ერთსა. და დასდებდა ზაბილოვნ ჴელსა ყოველსა ერსა ათ დღე[1]. და აღჰმართნეს კარავნი და შეწირეს მღდელთა ჟამი, და აზიარნეს ქრისტჱს საიდუმლოთა.

და განუტევნა მღდელნი და განჰკარგა ყოველი წესი ქრისტეანობისაჲ[2]. და დაუტევა კურთხევაჲ და წარვიდა (225r) ნიჭითა დიდითა ჰრომედ.

და განიზრახა გულსა თჳსსა და თქუა: „წარვიდე იერუსალჱმდ[3]“. და მისცა გლახაკთა ყოველი იგი მონაგები. და დევტალარი იგი პატრეაქ-ქმნულ იყო. და ფრიად დაიმეგობრნეს ურთიერთას ზაბილოვნ და პა[ტ]რეაქი.

ჰრქუა სარა მიაფორმან პატრეაქსა: „ესე ზაბილოვნ—მამაჲ და ემბაზი ბრანჯთაჲ, კაცი სრული სიბრძნითა და ღმრთის მოშიშებითა. ამას მიეც დაჲ შენი სუსანა ცოლად“. და სთნდა წმიდასა პატრეაქსა სიტყუაჲ მისი და მისცეს სუსანა ცოლად მისა. და წარვიდეს თჳსა ქალაქად კოლასედ. და მე ოდენ ვიშევ მათგან. და იგი[ნი] არიან მშობელნი ჩემნი. და აღმზარდა მე დედამან ჩემმან წიაღთა შინა თჳსთა, მსახურებასა შინა გლახაკთასა დღე[1] და ლამე[3a] დაუცადებელად.

და ვითარცა ვიქმენ მე ათორმეტის წლის, მშობელთა ჩემთა განყიდეს ყოველი, რაჲცა აქუნდა, და წარვიდეს იერუსალჱმდ[3]. მაშინ მამამან ჩემმან დაიწერა ჯუარი პატრიაქისაგან და განიჯმნა დედისაგან ჩემისა. და შემიტყბო მე მკერდსა მისსა და დამაღუარნა, ვითარცა ღუარნი, ცრემ[ლ]ნი თჳსნი თუალთა და პირსა ჩემსა. და მრქუა: „შენ, მხოლოვო ასულო ჩემო, ესერა დაგიტევებ შენ ობლად ჩემგან და მიგითუალავ შენ ღმერთსა ცათასა, მამასა ყოველთა მზრდელსა და უფალსა, რამეთუ იგი არს მამაჲ[4] ობოლთაჲ და მსაჯული ქურივთაჲ[1*]. ნუ გეშინინ, შვილო ჩემო! ხოლო შენ მაგდანელისა მარიამის შური აღიღე სიყუარულისათჳს ქრისტესისა და დათა მათ (225v) ლაზარესთა[4a]. და თუ შენ ესრჱთ გეშინოდის მისა, ვითარცა მათ, მან ეგრჱთ მოგცეს ყოველი, რაჲცა სთხოვო მას, ოდეს რაჲ გინდეს მისგან“. და მომცა ამბორებაჲ საუკუნოჲ და წარვიდა წიაღ იორდანესა კაცთა მათ თანა ველურთა, რომელ-რაჲ ყოფაჲ მისი იცის მისმან უფალმან იესუ.

ხოლო დედაჲ ჩემი მისცა პატრეაქმან[5] მსახურად გლახაკთა, დედათა უძლურთა. ხოლო მე ვჰმსახურებდ მიაფორსა სომეხსა დვინელსა ორ წელ.

და ვჰკითხევდი ვნებათა მათთჳს ქრისტესთა, ჯუარ-ცუმისა, დაფლვისა და აღდგომისათჳს მისისა, და სამოსლისა მისისა და ჯუართა და ტილოთასა და სუდარისასა ყოველსა მიწყებით, რამეთუ არავინ ყოფილ იყო, არცა იყო შორის იერუსალჱმსა[6] ზომი მისი მეცნიერებითა შჯულისა გზასა ძუელსა და ახალსა ყოველსავე.

იწყო უწყებად ჩემდა და თქუა: „ვხედავ, შვილო ჩემო, ძალსა შენსა, ვითარცა ძალსა ლომისა ძუვისასა, რომელი იზახებნ ყოველსავე ზედა ოთხფერჴსა, გინა ვითარცა ორბი დედალი, რომელი აღვიდის სიმაღლესა აერთასა უფროჲს მამლისა და ყოველი ქუეყანაჲ გუგასა თუალისა მისისასა, მცირესა მარგალიტის სწორსა, შეაყენის და განიხილის, განიცადის საჭმელი მისი, ცეცხლებრ დაინახის, მოუტევნის ფრთენი შრიალებად და მიიმართის მის ზედა. ეგრეთ იყოს ცხორებაჲ შენი წინამძღურებითა სულისა წმიდისაჲთა“.

---

[1] დღჱ. [2] ქ~ჱნობისაჲ. [3] იჱ~მდ. [3a] ლამჱ. [4] მამამაჲ. [4a] -თაჲ. [5] პატრჱაქმან. [6] ი~ჱმსა.
[1*] შდრ. ფს 67, 6.

## თავი Ⴆ

## ႠႶႼႤႰႨႪႨ ႫႨႱ[Ⴈ]ႥႤ ႱႠႪႭႫႤ ႳႯႠႰႫႤႪႨႱႠჁ

(226r) აწ ვიწყო და გითხრა ყოველი. ოდეს-იგი იხილეს ღმერთი უკუდავი კაცთა მოკუდავთა ქუეყანასა ზედა, რომელი მოსრულ იყო მისგან, ისრაჱლი უკუნ-დგა. და მოწოდებაჲ ყოველთა უცხოთა ნათესავთაჲ, უცხოთა ღმერთთა მონებულთაჲ, ვითარცა თვთ უნდა ჴსნაჲ სოფლისაჲ, რომელი დაჰბადა.

იწყო კეთილის-ყოფად ჰური[ა]თა: მკუდართა აღდგინებად, ბრმათა აღხილვად, ყოველთა სნეულთა განკურნებად. ესე შეიშურვეს, შეიზრახნეს და წარავლინნეს სტრატიოტნი ყოველსა ქუეყანასა სწრაფით მოსლვად. და იტყოდეს, რამეთუ: აჰა ესერა წარვწყმდებით.

მაშინ მოიწინეს ყოვლით სოფლით კაცნი ჰურიანი, მეცნიერნი შჯულსა მოსესსა, რომელნი ანტაკრად აღუდგეს სულსა წმიდისასა და რაჲ-იგი უნდა ქრისტესა მათგან, მათ აღასრულეს: ჯუარს აცუეს და სამოსელსა მისსა ზედა წილ-ითხინეს. და წილით ჰხუდა ჩრდილოთა, მცხეთელთა, კუართი იგი უფლისა იესუჲსი, და დაჰფლეს მათ დამბადებელი თვსი და დაჰკრძალეს საფლავი. ხოლო იგი აღდგა, ვითარცა თქუა პირველ, და ტილონი იგი, ოდეს განთენა, ისხნეს საფლავსა შინა. და ესე ყოველი წარმოიცადა პილატე[1] და მოვიდა საფლავად იგი და ცოლი მისი. და ტილონი იგი პოვნეს, და მოიხუნა იგინი ცოლმან პილატესმან. და წარვიდა წრაფითა დიდითა პონტოდ, სახედ თვსა, რომელი იქმნა მორწმუნე ქრისტესა. ხოლო შემდგომად ჟამთა მრავალთა მოვიდეს იგინი ჴელთა ლუკა (226v) მახარებელისათა და დასხნა იგინი მან, სადაცა თვთ იცის. ხოლო სუდარი არა იპოვა, ვითარცა ჴორცნი ქრისტესნი. თქუეს ვიეთმე პეტრესთვს, ვითარმედ ჴელ-იწიფა ახუმადო და აქუნდეს, გარნა განცხადებულად არაჲ მიუთხრეს, ვითარ სხუაჲ ყოველი.

ხოლო ჯუარნი ამას ქალაქსა შინა დამარხულ არიან, ხოლო ადგილი მათი ვერვინ იცის, ოდეს ინებოს ღმერთმან, გამოჩნდენ.

მაშინ მივეც კურთხევაჲ უფალსა ღმერთსა და მადლი დედოფალსა მას ჩემსა ამას ყოველსა ზედა თხ[რ]ობასა. და კუალად ვჰკითხე, ვითარმედ: „სადა[2] არს ჩრდილოჲსა იგი ქუეყანაჲ, ანუ სადა არს სამოსელი იგი უფლისა ჩუენისაჲ?“ მრქუა მე: „ჩრდილოჲსა ქუეყანაჲ სომხითისა მთეულ არს, საწარმართოჲ ქუეყანაჲ, საჴელმწიფოჲ ბერძენთაჲ და უჟიკთაჲ“.

მათ დღეთა შინა მო-ვინმე-ვიდა დედაკაცი ეფესელი თაყუანის-ცემად წმიდასა აღგომასა და ჰკითხვიდა მიაფორი დედაკაცსა მას, თუ: „ჰელენე დედოფალი ეგეთსავე ბნელსა შინა არსა და მეფობაჲ მათი თვნიერ ღმრთისა?“ ხოლო მან ჰრქუა: „მე ვარ მჴევალი მათი და მახლობელი განზრახვასა მათსა ყოველსა, და დიდი წადიერებაჲ აქუს ჰრომთა ქრისტჱს მიმართ შჯულისათვს და ნათლის-ღებისა“.

ხოლო მე ვარქუ მიაფორსა: „წარმავლინე და წარვიდე წინაშე ჰელენე დედოფლისა, ნუუკუე მიმიახლოს სიტყვს-გებად მის წინაშე ქრისტჱსთვს“. და მან აუწყა პატრეაქსა. ხოლო მან მიწოდა, წმიდამან მამამან ჩემმან პატრეაქმან, ძმამან დედისა ჩემისამან, და დამადგინა აღსავალსა საკურთხეველისასა

[1] პილატჱ [2] სადაჲ.

(227r) და დამასხნა ჴელნი მისნი მჴართა ჩემთა. და სულთ-ითქუნა ცად მიმართ და თქუა: „უფალო ღმერთო მამათაო და საუკუნეთაო, ჴელთა შენთა შევჰვედრებ ობოლსა ამას, შვილსა დისა ჩემისასა და წარვავლინებ ქადაგებად შენისა ღმრთეებისა და რაჲთა ახაროს აღდგომაჲ შენი, სადაცა შენ სათნოიყო სრბაჲ მისი. ექმენ ქრისტე[1] ამას გზა, მოგზაურ, ნავთ-სადგურ, მოძღუარ, ენა მეცნიერების, ვითარცა-იგი წინათა მათ მოშიშთა სახელისა შენისათა“.

და მიჴმნა დედისაგან ჩემისა და მომცა მე ჯუარი და კურთხევაჲ საგზლად. და წარვემართე დედაკაცისა მის თანა. და ოდეს მივედით სახიდ მისა, მუნ ვჰპოვეთ დედუფალი ვინმე მეფეთა [ე]ვადაგი, სახელით რიფსიმე, რომელი ელოდა იერუსალჱმით[2] ნათლის-ღებასა და ქრისტეს აღსაარებისათჳს სუროდა. მაშინ მიმცა მე ჴელთა მისთა დედაკაცმან მან, და მივეც მას ნათელი ჴელსა ქუეშე ჩემსა, მას და ორმეოცსა სულსა მის თანა სახლისა მისისათა. და წარვედით სახიდ მისა და ვიყვენით მუნ ორ წელ.

მაშინ მოხედა უფალმან საბერძნეთსა და ჰრწმენა მეფესა კონსტანტინეს, და ქრისტე აღიარა მან და დედამან მისმან და ყოველმან პალატმან მათმან დასაბამითგანთა წელთა ხუთ ათას ოთხას ორმეოცდაოთხსა, ხოლო ქრისტეს ამაღლებითგან სამას და ათერთმეტსა. და წარემართა ყოველი საბერძნეთი ქრისტეანობასა. მეშჳდესა წელსა იყო წმიდაჲ კრებაჲ ნიკეას, და მერვესა წელსა იყო სივლტოლაჲ ჩუენი (227v) საბერძნეთით. რიფსიმე დედოფალი და გაჲ[ა]ნე, დედამძუძჱ, და ორმეოცდაათი სული წარმოვემართენით თთუესა პირველსა ათხუთმეტსა და გამოვედით არეთა სომხითისათა, სამოთხესა მას თრდატ მეფისასა. იგინი მოიკლნეს მუნ თთუესა პირველსა, ოცდაათსა, დღესა პარასკევსა.

ხოლო მე დავშთი ეკალთა შინა ვარდისათა, რამეთუ ვარდი და ნუში ყუავოდა მას ჟამსა. და ოდეს-იგი აღმოჰვიდოდეს სულნი წმიდათა მათ, ვიხილე ზეცით სამოსლის მსგავსად ჩამომავალი დიაკონი ოლარითა ნათლისაჲთა. და ჴელთა მისთა აქუნდა სასაკუმეველჱ, რომლისაგან გამოვიდოდა კუამლი სულნელებისაჲ, რომელი ცათა დაჰფარვიდა, და მის თანა სიმრავლჱ ერთა ცისათაჲ.

და შეიერთნეს წმიდანი იგი სულნი ერთა მათ ზეცისათა და დიდებით აღმაღლდეს ცად.

ხოლო მე ვღაღადყავ: „უფალო, უფალო, რად დამიტევე მე შორის ასპიტთა და იქედნეთა?“[1*].

ჴმაჲ მესმა მე მუნით, რომელი მეტყოდა მე: „ესრჱთვე იყოს წარყვანებაჲ შენი, ოდეს ეგე ეკალი, რომელი შენსა გარემოჲს არს, ყოველივე იქმნეს ვარდ მეწამულ, სულნელ შენ მიერ. ხოლო შენ აღდეგ და ვიდოდე აღმოსავალით, სადა-იგი არს სამკალი ფრიად და მუშაკნი ყოვლადვე არა არიან“[2*]. ხოლო მე წამოვედ და მოვედ ულოპორეთა და დავიზამთრე[3] ჭირთა შინა დიდთა. და თთუესა მეოთხესა წარვედ მთათა ზედა ჯავახეთისათა, რაჲთა ვცნა, თუ სადაჲთ არს მცხეთაჲ. და მივემთხჳე მთასა ზედა...*.

[H—600, 17v: ტბასა დიდსა გარდამდინარესა, რომელსა ერქუა ფარავნაჲ, და დავდევ მუნ[4] ორ[5] დღე. ვითხოვე საზრდ[ე]ლი მეთევზურთაგან[6] და განვძლიერდი ძალითა მით საზრდ[ე]ლი-

[1] ქ~ჱ. [2] იჱ~მით. [3] დავიზამთრჱ. [4] მონა H—600. [5] ურ H—600. [6] მეთევზ~ორთან H—600.
[1*] შდრ. მთ. 27, 46. [2*] მთ. 2, 37; ლ. 10, 2.
* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

ს[აჲ]თა, და მადლი შევსწირე ღმერთსა. და მწყემსნი იყვნეს მასვე ადგ[ი]ლსა და ჴუმილვიდეს[1] საჴ[უ]მილავსა ღამის[ა]სა სამწყსოთა შინა მათთა. და ხადოდეს ღმერთთა მათთა დაწყეულთა[2] არმაზს და (18r) ზადენს და უთქუმიდეს[3] შესაწირავთა, რაჟამს მოვიდეთო. დილ[ა]სა ადრე მივე[დ] და ვჰკითხე ერთსა მათგანსა, თუ[4]: „რომლისა სოფლის[ა]ნი ხართ თქუენ?“, ხოლო მან მომიგო მე: „ზოგნი დაბით და ზოგნი საფურცლით[5] და ზოგნი ქინჯარელნი და რაბატელნი დიდისა ქალაქისა მცხეთისანი, სადა ღმერთნი ღმერთობენ და მეფენი მეფობენ“. მივხედენ მთათა ჩრდილო[ჲ]ს[ა]თა, რამეთუ დღეთა ზაფხულის[ა]თა სავსენი ჩნდეს ჰირირითა (sic) და თოვლითა სასტიკითა. და შევძრწუნდი[6] ფრიად და ვთქუ[7]: „უფალო, უფალო, მიმიღე სული ჩემი ჩემგან“. და მოვიღე ლოდი ერთი და დავიდევ სასთუნალად[8] თავსა, და გარდას[ა]დინ[ე]ლსა მის ტბის[ა[სა დავიძინე. და მოვიდა ჩუენებით[9] კაცი ერთი ჰასაკითა ზომიერი, თმითა ნახევ[ა]რ-თმოსანი, და მომცა მე წიგნი დაბეჭდული[10] და მრქუა[11] მე: „აღდეგ და სწრაფით მიართუ[12] ესე მცხეთ[ა]ს მეფესა წარმართთ[ა]სა“. და ვიწყე ტირ[ი]ლით ვედრებად მისსა და ვარქუ[13]: „უფალო, დედაკ[ა]ცი ვარ უცხოჲ და უმ[ე]ცარი, ვითარ მივიდე მე, არცა ენაჲ ვიცი, თუ[14] რაჲ ვთქუა უცხოთა ნათეს[ა]ვთა თანა“. მაშინ განჴსნა წიგნი იგი და მომცა მე კითხვად. დაწერილი იყო ჰრომაელებრ და დაბეჭდული იყო იესუჲსი[15].

დაწერილნი იყ[ვ]ნეს ათნი სიტყუანი, ვითარცა-იგი პირველ ფიც[ა]რთა ქვის[ა]თა.

პირველი სიტყუაჲ: სადაცა იქადაგოს სახარებაჲ ესე, მუნცა[16] ითქუმოდის დედაკაცი ესე.

ბ. „არცა მამაკაცებაჲ, არცა დედაკაცებაჲ, არამედ თქუენ ყოველნი ერთ ხართ“[1*].

გ. „წარვედით და მო(V)იმოწაფენით ყოველნი წარმართნი და ნათელ-სც[ე]მდით სახელითა მამისა[ჲ]თა და ძისა[ჲ]თა და სულისა წმიდისაჲთა“[2*].

დ. „ნათელი გამობრწყინვებად წარმართთა დიდებად ერისა შენისა ისრაჱლისა“[3*].

ე. „სადაცა იქად[ა]გოს სახარებაჲ ესე სასუფეველსა, ყოველსა სოფელსა ითქუმოდეს“[4*].

ვ. „რომელმან თქუენ შ[ე]გიწყნარნეს, მე შემიწყნარებს, და რომელმან მე შემიწყნაროს, შეიწყნარებს მომ[ა]ვლ[ი]ნებ[ე]ლსა ჩემსა“[5*].

ზ. ფრიად უყუარდა მარიამ უფალსა, რამეთუ მარადის ისმენნ[17] მისსა სიბრძნესა ჭეშმარიტსა.

ჱ. „ნუ გეშინინ მათგან, რომელთა მოსწყჳდნენ[18] ჴორცნი თქუენნი, ხოლო სულისა ვერ შემძლებელ არ[ი]ან მოწყუედად“[6*].

თ. ჰრქუა მარიამ მაგდალენელსა იესუ: „წარვედ, დედაკაცო, და ახარე ძმ[ა]თა ჩემთა“[7*].

ი. სადაცა ჰქადაგებდეთ სახელითა მამისა[ჲ]თა და ძისა[ჲ]თა და სულისა წმიდისა[ჲ]თა.

და ვითარცა ესე წავიკითხე, ვიწყე ვედრებაჲ ღმრთისა მიმართ. დ[ა] გულისჴმა-ვყავ, ვითარმედ ზეცით იყო ჩუენებაჲ[19] ესე. და აღვიხილენ თუალნი ჩემნი ზეცად და მაღ[ა]ლი იგი ვაკურთხე და მისგან ვითხოვე შეწევნაჲ ჩემი ჭირთა შინა. და გარდამოსადინ[ე]ლსა მის ტბისასა მოვჰყევ და წარმოვემართე[20]].

(228r) და იყო დინებაჲ მისი დასავალით კერძო. და მიუდეგ გზასა ძნელსა და ფიცხელსა, და ვიხილენ დიდნი ჭირნი გზათაგან და შიშნი მჴეცთაგან,ვიდრემდე მოვიწიე აქა, ვინაჲ-იგი წყალმან აღმოსავალით იწყო დინებად. მიე-

[1] ჴმუილვიდეს H—600. [2] დაწყეოლთა H—600. [3] უთქომიდეს H—600. [4] თო H—600. [5] საფორცლით H—600. [6] შევძრწონდი H—600. [7] ვთქო H - 600. [8] სასთონალდ H—600. [9] ჩუჱნებით H—600. [10] დაბეჭდოლი H—600. [11] მრქოა H—600. [12] მიართუი H—600. [13] ვარქუი H—600 [14] თო H—600. [15] ი~ჳსსი H—600. [16] მონცა H—600. [17] ისმინენ H—600. [18] მოსწყუიდნენ H—600. [19] ჩუჱნებაჲ. [20] წარმუვემართე H—600.

[1*] გალ. 3,28. [2*] მთ. 28 19. [3*] ლ. 2,32. [4*] მთ. 26,13; მრკ 14,9. [5*] მთ. 10,40. [6*] მთ. 10,28. [7*] შდრ. ი. 20,17.

რითგან იყო ლხინებაჲ ჩემი. და ვპოვენ მოგზაურნი და მივიწიე სანახებსა ქართლისასა, ქალაქსა ურბნისისასა და ვიხილე ერი უცხოჲ, უცხოთა ღმერთთა მსახური: ცეცხლსა და ქვათა და ძელთა თაყუანის-სცემდეს. შეეურვა სულსა ჩემსა წარწყმედასა მათსა ზედა და მოვედ ბაგინსა ჰურიათასა ენისათჳს ებრაელებრისა და ვიყავ მუნ ერთ თთუე[1] და განვიცდიდ ძალსა ამის ქუეყანისასა.

და იყო, დღესა ერთსა აღიძრნეს ერნი ძლიერნი და ურიცხუნი სიმრავლითა მით ქალაქით წარმავალნი დიდად ქალაქად მცხეთად, რომელი იყო საჯდომელი დიდთა მეფეთაჲ, ვაჭრობად და ლოცვად არმაზ ღმრთისა მათისა.

ხოლო მე წარვჰყევ მათ თანა და მივიწიენით ქალაქად მცხეთად, წიაღით მოგუთას, ჴიდსა ზედა დავდეგით მუნ და ვხედევდით ცეცხლის მსახურსა მას ერსა. და მოგუებასა და ცთომასა მათსა ზედა ვტიროდე წარწყმედისა მათისათჳს და უცხოვებასაცა ჩემსა ვეგლოვდი.

თავი Ⴇ*

ႫႭႼႤႥႬႠჂ ႼႫႨႣႨႱႠ ႬႨႬႭჂႱႨ ႫႺႾႤႧႠႣ, ႠႶႼႤႰႨႪႨ ႫႨႱႨႥႤ ႱႠႪႭႫႤ ႳჀႠႰႫႤႪႨႱႠჂ

ხვალისაგან იყო ჴმაჲ ოხრისაჲ და საყჳრისაჲ. და გამოვიდოდა ერი ურიცხჳ; ვითარცა ყუავილოსანნი, ზარნი და საშინელნი (228v) გამოვიდოდეს. ხოლო მეფჱ არღასადა შეძრულ იყო. და ვითარცა ჟამ-სცა ჟამმან, სივლტოლაჲ და მი-და-მო მალვაჲ იყო ყოვლისა კაცისაჲ და შეივლტოდა ყოველი კაცი საფარველსა ქუეშე[2], რამეთუ გამო-სადმე-ვიდოდა ნანა დედუფალი.

და ვითარცა განვლო ნანა დედოფალმან, მაშინღა ნელიად-ნელიად გამოვიდოდა ყოველი ერი. და შეამკვეს ფოლოცი ყოველი სამოსლითა თითო-პირითა და ფურცლითა. და იწყო ყოველმან ერმან ქებად მეფისა. და მაშინ გამოვიდა მირეან მეფჱ თუალთშეუდგამითა ხილვითა. და ვჰკითხე ჰურიასა დედაკაცსა, თუ: „რაჲ არს ესე?“ და მან მრქუა: „ღმერთი ღმერთთა მათთაჲ უწესს მას, არმაზ, რომელ არა[3] არს სხუაჲ გარეშჱ კერპი“.

ხოლო მე წარვედ ხილვად არმაზისა. და აღივსნეს მთანი იგი დროშაჲთა[4] და ერითა, ვითარცა ყუავილითა. ხოლო მე შეუსწრვე ციხედ არმაზდ და დავდეგ ახლოს კერპისა მის, ნაპრალსა ზღუდისასა და ვხედევდი საკჳრველებათა და საშინელსა, რომელი თქუმად ენითა ვერ ეგების, ვითარ-იგი იყო ზარის აღსავსდელი შიშით და ძრწოლით მეფეთა[5] მათ და ყოვლისა ერისა[6]. და საზარო დგომაჲ ვიხილე: და აჰა, დგა კაცი ერთი სპილენძისაჲ და ტანსა მისსა ეცუა ჯაჭჳ[7] ოქროჲსაჲ, და ჩაფხუტი ოქროჲსაჲ, და სამჴარნი ესხნეს ფრცხილი და ბივრიტი, და ჴელსა მისსა აქუნდა ჴრმალი ლესული, რომელი ბრწყინვიდა და იქცევოდა ჴელსა შინა, რეცა თუ რომელი შეეხებინ, თავი თჳსი სიკუდიდ გა-

---

[1] თთუჱ. [2] ქუეშჱ. [3] არაჲ. [4] დროშაითა. [5] მეფეთაჲ. [6] ერისაჲ. [7] ჭაჭჳ.

* თავთა სათვალავის შესახებ იხ. გვ. 30.

ნიწირის (229r) და იტყჳნ: „ვაჲ თუ და-სადა-ვაკლო რაჲ დიდებასა დიდისა ღმრთისა არმაზისსა და შე-რას-მე-ვსცთე სიტყუასა ებრაელთა თანა, გინა მოგუთა სმენასა ოდენ დახუდომილ ვიყო მზის მსახურთა. და რომელნიმე იტყჳან უცებნი დიდსა ვისმე ღმერთსა ცათასა, და ნუუკუე პოვოს რაჲმე ჩემ თანა ბიწი, და მცეს მახჳლი იგი მისი, რომლისაგან ეშინის ყოველსა ქუეყანასა“[1*]. და შიშით თაყუანის-სცემდეს ყოველნი.

და მარჯულ მისა დგა კერპი ოქროჲსაჲ და სახელი მისი გაცი. და მარცხლ მისა — კერპი ვეცხლისაჲ და სახელი მისი გა, რომელნი-იგი ღმრთად ჰქონდეს მამათა თქუენთა არიან-ქართლით.

მაშინ ვტიროდე და სულთ-ვითქუემდ ღმრთისა მიმართ ცთომათა მათთჳს ქუეყანისა ჩრდილოჲსათა, დაფარვასა ნათლისასა და დაპყრობასა ბნელისასა.

ვხედევდი მეფეთა მათ ძალ-დიდთა და ყოველთა მთავართა, რამეთუ ცოცხლივ შთაენთქნეს ეშმაკსა, ვითარცა მკუდარნი ჯოჯოხეთსა. და იტყოდეს დამბადებელად ქვათა და ძელთა, და სპილენძსა და რკინასა და რვალსა გამობერვით განჭედილსა, ღმრთად თავყუანის-სცემდეს. ესენი იცოდეს ცისა და ქუეყანისა შემოქმედად.

მაშინ მოვიჴსენე სიტყუაჲ იგი, რომელი მამცნო იობენალი პატრეაქმან, წმიდამან მამამან ჩემმან, ვითარმედ: „ვითარცა მამაკაცსა სრულსა წარვავლინებ და მიწევნად ხარ ქუეყანასა უცხოსა, ნათესავთა დგეველ, ზეფელ, ნარკადოველ, რომელ არს კაცნი ღმრთის მჴდომნი, მბრძოლნი და წინააღმდგომნი.

მაშინ ავიხილენ ზეცად და ვთქუ: „უფალო, უფალო, მრავლითა ძალითა შენითა (229v) გეცრუვნეს შენ მტერნი ესე[1a*]. და ესე არს დიდითა სულგრძელებითა შენითა, და იქმან, რასაცა იგონებენ მტუერნი ესე და ნაცარნი ქუეყანისანი, არამედ ნუ უგულებელს-ჰყოფ, რამეთუ ხატი შენი არს კაცი, რომლისათჳს ერთი სამებისაგანი კაც იქმენ და აცხოვნე ყოველი სოფელი. ამათცა ნათესავთა მოხედენ და შეჰრისხენ სულთა ამათ უჩინოთა, სოფლის[1] მპყრობელთა, მთავართა ამის ბნელისათა. და მიჩუენე მე, ღმერთო მამისა და დედისა ჩემისაო, მჴევალსა ამას, ნაშობსა მონისა შენისასა, რაჲთა იხილონ მაცხოვარებაჲ შენი ყოველთა კიდეთა ქუეყანისათა[2*] და რაჲთა ჩრდილოჲ ბღუარსა თანა[3*] იხარებდეს და ყოველმან ენამან შენ მხოლოსა ღმერთსა თავყუანის-გცეს ქრისტე[2] იესუჲს მიერ უფლისა ჩუენისა, რომელსა შუენის მადლობით დიდებისა შეწირვაჲ აწ და მარადის და მერმეთა მათ საუკუნეთა, ამენ“.

და ვითარცა წამის-ყოფაჲ თუალისაჲ იყო, დასავალით ჰაერნი და ქარნი შეიძრნეს და ჴმა-სცეს ქუხილთა ჴმითა საზარელითა. და აჩნდა ღრუბელი მოწრაფჱ, ნიშანსაშინელი. და მოიღო ნიავმან მზის დასავალისამან სული ჯერკუალი სიმწარისაჲ და სიმყრალისაჲ. მაშინ ივლტოდა ყოველი კაცი სოფლად და ქალაქად. და ეცა მათ დროჲ, რაჲთა შეიჭრნენ კაცნი საყოფლად. და მეყს მოიწია რისხვისა იგი ღრუბელი და მოიღო სეტყუაჲ ლიტრისა სწორი მას ადგილსა ოდენ და დალეწნა კერპნი იგი, და დაფქვნა და დააწულილნა. და დაარღვნა ზღუდენი იგი ქარმან სასტიკმან და შთაყარ[ნ]ა იგი[ნი] კლდესა, რომელსა-იგი თქუენცა ჰხედევდით ანუ არა ...* (230r) ...და თქუა მეფემან

---

[1] სუფლის. [2] ქ~ჱ.

[1*] შდრ. ფს. 32, 8. [1a*] შდრ. ფს. 65,3. [2*] შდრ. ფს. 97,3. [3*] შდრ. ფს. 88, 13.

* აქ ტექსტს უნდა აკლდეს.

ცრემლით: „ჰჱ, ჰჱ, რაჲთმებოჲ ხოჯათ სთაბანუბ რასულ ფსარზად“. ხოლო თარგმანებაჲ ესე არს: „მართალსა იტყჳ, ბედნიერო დედოფალო და მოციქულო ძისა ღმრთისაო“. და ვითარცა დასცხრა რისხვაჲ იგი, გამოვედ კლდისა მისგან ნაპრალისა და ვპოვე თუალი იგი ბივრიტი, აღვიღე და წარმოვედ წინა კერძო დასასრულსა მის კლდისასა, სადა ძუელ ქალაქი ყოფილ იყო, და მას ადგილსა ყოფილ არს ციხჱ.

და მუნ დგა ხჱ შუენიერი ბრინჯისაჲ, მაღალი და რტომრავალი. მოვედ ქუეშე[1] ხესა მას და გამოვინიშე[2] ნიში იგი ქრისტეს ჯუარისაჲ. და ვილოცევდი მუნ ექუს დღე[3]. ოდეს-იგი გამოხუედით სიმრავლჱ ერისაჲ და ეძიებდით ღმერთთა მათ, რომელთა ვნებაჲ დაჰბადეს, და არა ჰპოვეთ, მაშინ მე მუნ ვიყავ, რამეთუ დღჱ იყო მეექუსჱ[4] თთჳსაჲ მის, ოდეს-იგი ევმანუელ თაბორს მამისა ხატი აჩუენა თავთა მათ ცხოველთა და თავთა მათ მიცვალებულთა. მაშინ მოვიდა დაჲ ესე ჩემი შროშანა, სეფექალი[5], მიხილა და მოიყვანა ბერძლმეტყუელი დედაკაცი და მკითხა ყოველი გზაჲ ჩემი. მაშინ ვხედევდ მე თუალთა მისთა ცრემლთა დინებასა უცხოვებისა ჩემისათჳს. ოდეს ცნა ყოველი საქმჱ ჩემი, მაიძულა წარყვანებაჲ ჩემი სეფედ, ხოლო მე არა ვინებე, და იგი წარვიდა. და მესამესა დღესა ჩამოვედ ქალაქად მცხეთად და მივიმართე[6] სამოთხესა მას მეფისასა. და მი-რაჲ-ვედ კარსა ზედა სამოთხისასა, იყო სახლაკი მცირჱ სამოთხის მცველისაჲ, და შე-რაჲ-ვედ შინა, ჯდა ესე დედაკაცი ანასტოს. და ვითარცა მიხილა, აღდგა და შემიტკბო (230v)* მე ვითარცა მეცნიერმან და მეგობარმან[1*] და დამბანნა ფერჴნი ჩემნი და მცხო ზეთი და დამიგო ტრაპეზი და ღჳნოჲ და მაიძულა მე ჭამად და სუმად. და დავყავ მის თანა ცხრა[7] თთუე[8].

ესე იყო უშვილოჲ, და ზრუნვიდა ეგე და ქმარი მაგისი. ჩუენებით ვხედევდ, მოვიდა კაცი ნათლისა ფერი და მრქუა მე: „სამოთხესა შევედ, ნაძუთა ქუეშე[9] ბაბილოთა ადგილი არს მცირჱ, საყუარელად შემზადებული, მიწაჲ აღიღე ადგილისა მისგან და შეაჭამე[10] კაცთა მაგათ, და ესუას შვილი“. ხოლო მე ვყავ ეგრჱთ. და ესხნეს ძეებ და ასულებ მრავლად, რომელსა-ესე თჳთ ჰხედავთ. და მათვე დღეთა შინა ორგზის და სამგზის ვიხილე[11] ჩუენებასა შინა მცირედსა მას მირულებასა ჩემსა მუჴლთა ზედა: მოვიდიან მფრინველნი ცისანი, შთავიდიან მდინარესა, დაიბანნიან და მოვიდიან სამოთხესა მას, და ბაბილოსა მას მოისთულებდიან და ყუავილსა მას ძოვდიან, და მოწლედ ჩემდამო ღაღადებედ, რეცა ჩემი არს სამოთხჱ იგი, გარე[12] მომადგიან ჟღავილით და ჴმობედ ჩემდა მომართ; მრავალფერად და შუენიერად იყო ხილვაჲ იგი მათი. და მრავალგზის იყო ესე. და უთხარ ესე დასა ჩემსა, ასულსა აბიათარისსა. მომიგო და მრქუა მე მან: „უცხოვო და აქა შობილო, ტყუეო და ტყუეთა მჴსნელო, უწყი, რამეთუ შენ ზე[13] მოიწია ახალი იგი ჟამი და შენ მიერ ისმეს ჰამბავი იგი ძუელი, მამათა ჩუენთა. ნაქმარი, ზეცისა მის კაცისა[14] უბრალოჲსა სისხლისა[15] უსამართლოდ დათხევისაჲ, რომლითაცა (231r) ქმნა ღმერთმან ჰურიათა სირცხ-

---

[1] ქუეშჱ. [2] გამოვინიშჱ. [3] დღჱ. [4] მეექსჱ. [5] სეფჱ ქალი. [6] მივიმართჱ. [7] ცხრაჲ. [8] თთუჱ. [9] ქუეშჱ. [10] შეაჭამჱ. [11] ვიხილჱ. [12] გარჱ-. [13] ზჱ. [14] კაცისაჲ. [15] სისხლისაჲ.

[1*] შდრ. ფს. 87,19.

* 230v-ს აშიაზე: ესე დედაკაცი იყო სიდონია, მოწაფჱ წმიდისა ნინოჲსი, რომელმან ესე ყოველი აღწერა. (ტექსტის ხელით).

ჳლი, ცის კიდეთა განბნევაჲ, მეფობისა დაცემაჲ და ტაძრისა[1] მის წმიდისა მოღებაჲ, ერისა მის უცხოჲსა მოგებაჲ და თჳსად წოდებაჲ, და დიდებაჲ მათა მიცემად". და კუალად თქუა: „იერუსალჱმ, იერუსალჱმ, ვითარ განგიმარტვან შვილნი შენნი[1*] და შეიკრებ ყოველთა ცის კიდისა ნათესავთა ფრთეთა ქუეშე[2] შენთა"[2*]. აჰა ესერა აქაცა მოსრულ არს დედაკაცი ესე და შეცვალოს ყოველი წესი ქუეყანისაჲ ამის". და მომექცა და მრქუა: „ჩუენებაჲ შენი არს ესე, რამეთუ ადგილი ესე სამოთხისაჲ შენ მიერ იქმნეს სამოთხჱ სადიდებელად ღმრთისა, რომლისაჲ არს დიდებაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ".

თავი Ⴁ

## რომელი აღწერა დედაკაცმან ჰურიამან, სახელით სიდონია, ასულმან აბიათარ მღდელისამან*

და იყო ოდეს მოხედა ღმერთმან წყალობით ქუეყანასა ამას დავიწყებულსა ჩრდილოჲსასა—კავკასიათა, სომხითისა მთეულსა, რომლისა მთანი დაეფარნეს ნისლსა, და ველნი — არმურსა ცთომისა და უმეცრებისასა, და იყო ქუეყანაჲ ესე ჩრდილო მზისაგან სიმართლისა, ძისა ღმრთისა მოსლვისათჳს და ცნობისა, ვითარცა სახელი ერქუა სამართლად ჩრდილოჲ. არა[3] თუ ამის მზისა ნათლისაგან დაკლებულ იყო, ანუ აწ არს დაკლებულ მისგან, ყოველი ცასა ქუეშე[4] მყოფი იხილავს და ყოველსა ჰხედავს იგი, და რომელსა სიცხითა მიჰრიდის, ნათლითა ყოველსა ადგილსა მიხედის. ესე არა თუ ამისთჳს ერქუა ქუეყანასა ამას ჩრდილო, არამედ იყვნეს ესოდენნი წელნი და ესთენნი ნათესავნი ნოვესითგან და ებერისითგან და აბრაჰამისითგან. და (231v) მუნ შინა იყო იობ აზნაური, განცდილი განმცდელისაგან ვითარცა იოსებ, მოსე[7], ისუ, მღდელნი და მსაჯულნი და შემდგომითი-შემდგომად, რომელი-იგი ვიცით სმენილი წიგნთაგან საღმრთოთა.

გარდაჴდეს ქრისტჱს მოსლვადმდე[5] წელნი ჭ̃ფ, შობითგან ქრისტჱსით ვიდრე ჯუარ-ცუმამდე[5] ლ̃გ, და ჯუარ-ცუმითგან ქრისტჱსით ვიდრე კოსტანტინე ბერძენთა მეფისა მონათლვადმდე[5] ტ̃ია; და ათოთხმეტისა წლისა შემდგომად მოივლინა ქუეყანასა ჩუენსა ქადაგი ჭეშმარიტებისაჲ ნინო, დედოფალი ჩუენი, ვითარცა ბნელსა შინა მთიები რაჲ აღმოჰკდის და ცისკარი აღიღის, და მისა შემდგომად აღმოვალნ დიდი იგი მფლობელი დღისაჲ. ეგრეთ იყო ცხორებაჲ ჩუენი, ქართველნო, რამეთუ ვიქცეოდეთ ნათელსა და მკჳდრ ვიყვენით ბნელსა, ვიხარებდით შუებითა და ვიუნჯებდით გლოვასა, რომლისა ნუგეშინის-მცემელი არა იყო. ვჰმსახურებდით სამე[6] დაბადებულთა და არა დამბადებელსა, ქერობინთა ეტლთა ზედა მჯდომარისა წილ მთათა მაღალთა თავყუანის-სცემდეს მამანი ჩუენნი, გებალსა და გარიზინსა[3*], და მას ზედა არა იყო არცა ღმერთი, არცა მოსე[7], არცა ნიში მათი, არამედ კერპნი ქვისანი უსულონი. ხოლო ამას ქუეყანასა ქართლისასა იყვნეს ორნი მთანი და მათ ზედა ორნი კერპნი: არმაზ და ზა-

---

1 ტაძრისაჲ. 2 ქუეშჱ. 3 არაჲ. 4 ქუეშჱ. 5 -მდჱ. 6 სამჱ. 7 მოსჱ.

1* შდრ. მთ. 23, 37. 2* შდრ. ფს. 16, 8. 3* შდრ. ისუ ნავე 8, 33.

* სათაურის შემდეგ მინაწერია მთავრულით: ქ̃ე შეწ̃ყლე ბერაი მწ̃რი.

დენ, რომელნი იყნოსდეს სულმყრალობით ათასსა სულსა ყრმისა პირმშოჲსასა, არმაზ და ზადენ, და შესაწირავად უჩნდეს მშობელთა მათთა მსხუერპლად, ვითარმცა უკუნისამდე არა იყო სიკუდილი. და ესე იყო მოაქამდე[1].

ხოლო იყვნეს კერპნი სხუანიცა (232r) სამეფონი: გაცი და გა. და შეიწირვოდა მათა ერთი სეფეწული[2] ცეცხლითა დაწუვად და მტუერი გარდაბნევად თავსა კერპისასა.

და ამის ყოვლისა შემდგომად თხრობასა გითხრობ მამისა ჩემისასა, რომელი წიგნთაგან ვიცი კითხვით, და მამისა ჩემისაგან თხრობილსა.

ოდეს-იგი მეფობდა ჰეროდე და მოგუესმა აქა, ვითარმედ სპარსთა იერუსალჱმი დაიპყრესო, გლოვისა წიგნი მოეწერა ყოველთა ჰურიათა მომართ ქართლისათა, მცხეთელთა მკჳდრთა, ბოდელთა მღდელთა, კოდის-წყაროველთა მწიგნობართა, და სობის-კანანელთა თარგმანთა, ვითარმედ: „ათორმეტნი მეფენი[3] მოვიდესო დაპყრობად ქუეყანისა ჩუენისა". და ყოველნი შეძრნეს სივლტოლით შეწევნად მათა. ხოლო შემდგომად მცირედ-რე[4] მოიწია სხუაჲ ლალაჲსი ნუგეშინის-ცემისაჲ იერუსალჱმით[5] ყოველსა ქუეყანასა, ვითარმედ: „სპარსნი იგი არა დაპყრობად ქუეყანისა მოვიდეს, არამედ აბჯრისა და საჭურველისა წილ და საგზლისა აქუნდა ოქროჲ ყჳთელი, მური მწრაფლ მკურნალი წყლულისაჲ, და გუნდრუკი სულ-ჰამოჲ, ესე ყოველსა მჴედარსა მათსა. და თჳთ მეფეთა თითო სატჳრთი აქუნდა, და ეძიებდეს ყრმასა ვისმე ახლად შობილსა, ძესა დავითისსა, რომელიცა პოვეს მწირი ერთი, მწირისა დედაკაცისა ძჱ, უქამოდ შობილი უადგილოსა ადგილსა, ვითარცა აქუს ჩუეულებაჲ გარემდგომთა[6].

ესენი მის ყრმისა მოვიდეს და თავყუანის-სცეს, და ესე ყოველი ძღუენი მისა შეწირეს. და მთაჲ გარდავლეს და წარვიდეს მშჳდობით. აწ ნუ გეშინინ, ჰურიანო, (232v) მე, ჰეროდე, ვეძიებდ და არა ვპოვე ყრმაჲ იგი და არცა დედაჲ მისი, არამედ აწ წარვჰმართო მახჳლი ყოველსა წულსა ზედა ორით წლითგან და უდარესსა, და მოწყდეს იგიცა მათ თანა. აწ გულ-დებულ იყვენით, რამეთუ უცნებით იყო ესე ყოველი". ამისა შემდგომად გარდაჴდეს წელნი ოც და ათნი, მოწერა ანა მღდელმან იერუსალჱმით მამის-მამისა ჩემისა ოზიაჲსა, ვითარმედ: „იგივე ყრმაჲ, რომლისა სპარსთა მეფენი მოსრულ იყვნეს ძღუნითა, იგი ყრმაჲ გან-სამე-ზრდილ[7] არს, საზომსა ჰასაკისასა მოწევნულ არს. წყალსა მას იორდანისასა ზაქარიაჲს ძისა განვიდოდეს ყოველნი ნათესავნი ისრაჱლისანი, და შენი მამის დედის ძმაჲ ელიოს თანავე იყო. და აჰა ესერა ცაჲ ქუხდა და ქუეყანაჲ იძრვოდა, მთანი ჰკრთებოდეს, ბორცუნი იმღერდეს[1*], ზღუაჲ დგა, წყალნი აღმართ დიოდეს, ზაქარიაჲს ძჱ ივლტოდა და ჩუენ ყოველთა ზარი შეძრწუნებისაჲ დაგუეცა. და ერისა სიმრავლისათჳს დავიდუმეთ საქმჱ ესე, რომელი იყო სამე[8] ცხად საუკუნითგან ღმრთისა თანა". და მეოთხესა წელსა გამოჴდა ბრძანებაჲ იერუსალჱმით ჰეროდე მეფისაგან, ვითარმედ: „ყოველთა ძეთა ისრაჱლისათა, განბნეულთა ყოველსა ქუეყანასა იხილეთ ერთი ღმერთი და იგულეთ და ისმინეთ ერთი შჯული. და ისწავეთ ერთი სიტყუაჲ მოსესი, რომელი თქუა: „რომელმან ქუეყანასა ზედა თქუას ღმრთად თავი თჳსი, ძელსა დამოეკიდენ".

---

[1] -მდჱ. [2] სეფჱწული. [3] მეფჱნი. [4] -რჱ. [5] ი˜ჱმით. [6] გარჱ-მდგომთაჲ. [7] გან-სამჱ-ზრდილ. [8] სამჱ.

[1*] შდრ. ფს. 113,4.

და მერმე თქუა: „წყეულ იყავნ ყოველი, რომელი დამოკიდებულ იყოს ძელ-სა“[1*].

აწ ესერა აღდგა კაცი ერთი, და სახელი მისი იესუ, თავით თჳსით ჰხადის (233r) ღმრთისა მამად და რეცა თუ არს იგი თჳთ ვითარცა ღმერთი, მოვედით ყოველნი სიკუდილსა მისსა და აღვასრულოთ მცნებაჲ ღმრთისაჲ და მოსჱსი“.

და წარვიდა აქაჲთ მამის დედის ძმაჲ ჩემი ელიოს, კაცი მოხუცებული. და ესუა მას დედაჲ ტომისაგან ელი მღდელისა, და ესუა ერთი ხოლო დაჲ ელიოზის.

ევედრებოდა დედაჲ ძესა თჳსსა და ეტყოდა: „წარვედ, შვილო, წოდებასა მეფისასა და წესსა შჯულისასა, ხოლო რომელსა იგინი განიზრახვენ, ნუ შეერთვინ ცნობაჲ შენი მას ყოვლადვე, ნუ, შვილო ჩემო, რამეთუ სიტყუაჲ არს წინაჲსწარმეტყუელთაჲ და იგავი ბრძენთაჲ, საიდუმლოჲ არს დაფარული ჰურიათაგან, ხოლო წარმართთა ნათელ და ცხორება საუკუნო“.

და წარვიდა ელიოზ და ყოველნი ჰურიანი ქართლით. და აღესრულა ყოველივე, რომელი აწ ვიცით ნინოჲს მიერ, ევანგელეთაგან ქრისტჱს მიერ.

ხოლო სამოსელი იგი ჰხუდა ამას ქუეყანასა წილით და წარმოიღო ელიოზ. ხოლო დედასა მისსა, ვითარცა ესმა ჴმაჲ, ოდეს პასანიკმან ჯუარსა ზედა სამშჭუალსა დასცა კუერი მჭედლისაჲ იერუსალჱმს[1], აქა ესმა ჴმაჲ და იკრჩხიალნა მწარედ დედაკაცმან მან და თქუა: „მშჳდობით, მეფობაო ჰურიათაო, რამეთუ მოჰკალთ თავისა მაცხოვარი და მჴსნელი და იქმნენით ამიერითგან მტერ შემოქმედისა. ვაჲ თავსა ჩემსა, რომელ არა წინარე[2] მოვკუედ, რომელმცა ესე არღარა სმენილ იყო, და არცა კნინ უკუანაჲს-რე[3] დავრჩი, რომელმცა მეხილვა ნათელი გამობრწყინვებული წარმართთა[2*] ზედა და დიდებაჲ ერისა ისრაჱლისაჲ“ (233v). და ამას სიტყუასა ზედა შეისუენა დედაკაცმან მან, დედამან ელიოსისმან.

ხოლო ამან ელიოზ მოიღო კუართი იგი მაცხოვრისა იესუ ქრისტჱსი მცხეთად, სახლად ჩუენდა, და იხილა, რამეთუ მომკუდარ იყო დედაჲ მისი ამას სიტყუასა ზედა. ხოლო დაჲ მისი მიეგებვოდა შესუარული ცრემლითა, ვითარცა სისხლითა, და მოეხჳა ყელსა ძმისა თჳსისასა და მოუღო სამოსელი იგი იესუჲსი და შეიტკბო მკერდსა თჳსსა ზედა. და მწრაფლ სულნი წარჰჴდეს სამითა ამით სიმწარითა: სიკუდილითა დედისაჲთა, და უმეტჱს ტკივილითა სიკუდილსა ზედა ქრისტჱსსა და სურვილითა მის სამოსლისაჲთა.

მაშინ იყო შფოთი დიდი მცხეთას შინა მეფეთაჲ და მთავართაჲ და ყოვლისა ერისაჲ. და იხილა მეფემან ამაზაერ სამოსელი იგი იესუჲსი და უნდა წარღებაჲ მისი, ხოლო ზარსა მას ზედა დედაკაცისა მკუდრისა ჴელთ-გდებასა, შეშინდა და ვერ იკადრა. ხოლო ელიოზ დაჰმარხა დაჲ იგი თჳსი, და ჴელთა მისთა აქუნდა სამოსელი იგი. და არს ადგილი იგი, რომელი ღმერთმან იცის, და იცის დედამან ჩემმან ნინო და არა იტყჳს, რამეთუ არა ჯერ-არს სიტყუად აწ. არამედ ესე ხოლო კმა-იყავნ ნინოჲს მოწაფეთათჳს და ქრისტჱს მორწმუნეთა, რამეთუ მახლობელ არს ადგილი იგი ნაძუსა მას ლიბანით[3*] მოსრულსა და მცხეთას დანერგულსა. თჳნიერ ესე მესმა მამისა ჩემისაგან: „არს სხუაჲცა ძალითა შემოსილი, მრჩობლი იგიცა, ხალენი ელიაჲსი[4*] ამას ქალაქსა შინა ჴელთა

[1] ი~ჱმს. [2] წინარჱ. [3] -რჱ.

[1*] II შჯ. 21, 23. [2*] შდრ. ფს. 96, 11. [3*] შდრ. ფს. 28,5. [4*] შდრ. IV მეფ. 2,8.

ჩუენთა, საკურთხეველისა სიმტკიცესა ქუეშე, ქვათა შინა ულპოლველად ვიდრე ჟამადმდე მისა“, რამეთუ მრავალგზის მა(234r)ბირა მე დედამან ჩემმან ნინო მამისა ჩემისა მიმართ, რაჲთა გამოვსწულილო ადგილი იგი სამოსლისაჲ მის გულითად. ხოლო მან ესთენ დადვა ნაწილი ჩემ თანა და მრქუა: „აქა არსო ადგილი სამარხვოჲ მისიო, რომელსა ენანი კაცთანი არა დადუმნენ გალობად ღმრთისა მიმართ, მას ზედა არს ადგილი იგი, ვითარცა ადგილი იაკობისი, კიბედ ხილული და ზეცად აღწევნული[1*] ამიერითგან და უკუნისამდე, დიდება და ქება მოუკლებელ“.

## თავი Ⴈ

## ᲗᲥᲣᲛᲣᲚᲘ ᲡᲘᲓᲝᲜᲘᲐᲲᲡᲘᲕᲔ ᲓᲔᲓᲐᲙᲐᲪᲘᲡᲐᲲ

ოდეს ვიხილე[1] ასულმან აბიათარისმან სიდონია წმიდაჲ ნინოჲ თავსა ცოხისასა პირველ მცხეთისასა, კოშკსა მას მაღალსა ბრინჯთა მათ ქუეშე[2], ბრატმან მეფისა საგრილთა და სასუენებელთა ჯდა, ოდეს-იგი შემუსრნა უფალმან არმაზ და სხუანი იგი კერპნი საზარელითა რისხვითა პირისა მისისაჲთა, რომელიიგი წინა წერილ არს ანდერძსა მას მისსა შინა, ხოლო ვიდრე რწმუნებადმდე[3] დედოფლისა ნანაჲსა ქრისტე[4] ღმერთი ძედ ღმრთისა.

სანატრელმან წმიდამან ნინო დაყო ექუსი წელი, ვითარ-იგი თჳთ იტყჳს ყოფასა შინა მისსა, და ოდესმე შვდნი დედანი დაგვმოწაფნა შჯულსა მისსა, რამეთუ ჰყოფდა ფარულად კურნებათა მრავალთა, ვიდრემდის ნებსით იწყო კურნებაჲ განცხადებით ღმრთისაჲთა. დედოფლისა ნანაჲს ზედა აჩუენა ღმერთმან პირველად ძალი მისი მის მიერ მაყულოვანსა მას შინა, განკურნა ლოცვითა მისითა სენისა მისგან მძიმისა, რომლისა ჴელოვნებამან კაცთამან ვერ შეუძლო განკურნებაჲ მისი.

და შემდგომად მისა მოგვ მთავარი სპარსი* (234v) ხუარა სნეულ იყო, სულითა უკეთურითა ფიცხლად იგუემებოდა, სიკუდიდ მიწევნულ იყო. და იყო მთავარი იგი დედის ძმაჲ ნანაჲსი, დედოფლისაჲ. მაშინ ევედრნეს დედასა ჩემსა ნინოს ნანა დედოფალი; და მეფეცა იხილვიდა მცირე-მცირედ საქმესა მას და ორგულებით ეტყოდა ნინოს: „რომლისა ღმრთისა ძალითა იქმ საქმესა ამას კურნებისასა? ანუ ხარ შენ ასული არმაზისი, ანუ შვილი ზადენისი, უცხოვებით მოხუედ და შეუ[ვ]რდი, ხოლო მას ზედა-აც მოწყალებაჲ, და მიგანიჭეს ძალი კურნებისაჲ, რაჲთა მით სცხოვნდებოდი უცხოსა ამას ქუეყანასა. და დიდებულმცა არიან უკუნისამდე! ხოლო შენ წინაშე ჩემსა იყავ მარადის, ვითარცა ერთი მაწოვნებელთაგანი, პატივცემულ ქვეყანასა ამას, არამედ უცხოსა მას სიტყუასა ნუ იტყჳ, ჰრომთა მათ შეცთომილთა შჯულსა, და ნუ გნებავნ ყოვლადვე აქა თქუმად, რამეთუ აჰა ესერა ღმერთნი, დიდთა ნაყოფთა მომცემელნი და სოფლის მპყრობელნი, მზის მომფენელნი და წჳმისა მომცემელნი. ქუენი და ქუეყანით ნაყოფთა განმზრდელნი, ქართლისანი — არმაზ და ზადენ, ყოვლისა დაფარულისა გამომეძიებელნი. და ძუელნი ღმერთნი მამათა ჩუენთანი—გაცი და გა, და თავი შენი იგი იყავნ დასარწმუნოვებად კაცთა მიმართ. და აწ, უკუეთუ

1 ვიხილC. 2 ქუეშC. 3 -მდC. 4 ქ҃C.

1* შდრ. შეს. 28, 12.

* ნუსხური ხელით სინგურით მინაწერი: ქ҃ე შ҃ე ბერაი მწ҃ლი.

განჰკურნო მთავარი ესე, განგამდიდრო და გყო მკჳდრ მცხეთას შინა მსახურად არმაზისა, დალაცათუ ჰაერისა მის სიფიცხლითა შეიმუსრა, არამედ მისი ადგილი შეუძრავ არს. ეგე არმაზ და ქალდეველთა ღმერთი ითრუშანა ყოვლადვე მტერ არიან. (235r) ამან მის ზედა ზღუაჲ მოადგინის და მან ამის ზედა ერთი ნუ რაჲმე მოაწიის, ვითარცა აქუს ჩუეულებაჲ სოფლის მპყრობელთა, და კმა-გეყავნ ჩემგან ბრძანებად ესე".

მიუგო ნეტარმან ნინო მეფესა და ჰრქუა: „მეფე[1], შენ უკუნისამდე ცხოვნდი სახელითა ქრისტესითა და ვედრებითა წმიდისა დედისა მისისაჲთა და მის თანა ყოველთა წმიდათაჲთა. მოავლინენ შენ ზედა ღმერთმან, ცისა და ქუეყანისა შემოქმედმან, დამბადებელმან ყოვლისა დაბადებულისამან, დიდისა დიდებისა მისისაგან და აურაცხელისა მოწყალებისა მისისაგან, ვითარცა საჳუმილისაგან ნაბერწყალი ერ[თ]ი მადლისა მისისაჲ, რაჲთა სცნა და გულისხმა-ჰყო სიმართლ҃ ცისაჲ და სინათლ҃ მზისაჲ, სიღრმ҃ ზღჳსაჲ[1*] და საძირკუელნი მისნი, სივრც҃ ქუეყანისაჲ და საფუძველნი მისნი[2*], და რაჲთა უწყებულ იყო შენ, მეფე[1], თუ ვინ შემოსნა ცანი ღრუბლითა და ქუხილნი ჴმითა ჰაერისაჲთა, და იძრვინ ქუეყანაჲ სიმძაფრითა მისითა და რბიოდიან მეხის-ტეხანი, კუალსა მისსა ეგზებინ ცეცხლი გულისწყრომითა მისითა[3*], ანუ ოდეს შეიძრის ვეშაპი იგი დიდი, რომელ არს ზღუასა შინა[4*], და შეძრის ყოველი ქუეყანაჲ, ვიდრემდის დაირღჳან მთანი მყარნი და კლდენი; და მეცნიერ გყავნ შენ ამას ყოველსა ზედა-მიწევნით, რამეთუ ღმერთი არს ცათა შინა და უხილავ არს თავადი იგი ყოვლისაგან დაბადებულისა, თჳნიერ მისა, რომელი-იგი მისგან გამოვიდა. ესე მოივლინა ქუეყანასა ზედა ვითარცა კაცი, რომელმან ყოველივე აღასრულა, რომლისათჳსცა მოსრულ იყო, და აღჴდა მათვე სიმაღლეთა მამისა თანა. (235v) მან მხოლომან იხილა დაუსაბამოჲ იგი, და იგი მხოლოჲ მის თანა არს, რომელი-იგი მდაბალთა ჰხედავს[5*] და მაღალნი იგი შორით იცნის[6*]. ხოლო აწ, მეფე[1], ახლოს არს მიახლებაჲ შენი ღმრთისა. მე ვხედავ, რამეთუ არს ამას ქალაქსა საწაული ერთი, სამოსელი ძისა ღმრთისაჲ, და ხალენისა მის ელიაჲსისა ყოფაჲ ვიეთმე აქა თქუეს, და მრავალნი საწაულნი არიან აქა, რომელნი თჳთ ღმერთმან გაუწყნეს. ხოლო მე ესე მთავარი განვკურნო ძალითა ქრისტე[ს] ჩემისაჲთა და ჯუარითა ვნებისა მისისაჲთა, ვითარცა-იგი დედოფალი ნანა განკურნა ღმერთმან სენისა მისგან ფიცხლისა და რაჲ-იგი ვაუწყე მას, ჰყოფს მას იგი, რაჲთა სულიცა თჳსი განაბრწყინვოს და ერიცა თჳსი მიაახლოს ღმრთისა". მაშინ მოჰგუარეს მთავარი იგი, და წარიყვანა წმიდამან ნინო და მე და ნანა დედოფალი სამოთხესა მას შინა, ნაძუთა მათ ქუე҃შე[2], დაადგინა იგი და აღმოსავალით აღპყრობად-სცნა ჴელნი მისნი. და ათქუმია სამგზის: „ვიჯმნი შენგან, ეშმაკო, და შეუდგები ქრისტესა, ძესა ღმრთისასა". და ტიროდა სულ-თქუმითა სულისა თჳსისაჲთა წმიდაჲ ნინო და ითხოვდა ღმრთისაგან შეწევნასა კაცისა მას ზედა, და ჩუენ მის თანა, ერთ დღე[3]. და მწრაფლ განვიდა სული იგი ბოროტი. და დაემოწაფა წმიდასა ნინოს იგი და ყოველი სახლი მისი, და ადიდებდა ღმერთსა, მამასა და ძესა და წმიდასა სულსა, რომლისაჲ არს დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ[4].

---

[1] მეფ҃. [2] ქუ҃შ҃. [3] დღ҃. [4] ა҃ნ.

[1*] შდრ. ფს. 68, 3. [2*] შდრ. ფს. 17,8. [3*] შდრ. გლბ. 2,22. (II შჯ. 32,22). [4*] შდრ. ფს. 103, 25—26. [5*] შდრ. ფს. 112,6. [6*] შდრ. ფს. 137, 6.

## თავი Ⴇ

## თქუმული მისივე

და იყო დღესა[1] ერთსა, ზაფხულის პირსა, თუესა ივლისსა ოცსა, დღესა[2]...* [H-600, 26v; შაფათსა, აღჯდა მეფე და განვიდა ნადირობად მუხნარით[3] კერძო[4], და მოვლო სანახები[5] მუხნარისა[6] და განვიდა მთათა ზედ თხოთისათა[7] მაღნართა, რა[ჲ]თამცა მიხ[ა]დნა ციხეთა მათ დიდთა ასპად და კასპად და უფლისციხედ, და განვითა თხემსა მის მთის[ა]სა. და შუა სამხარ ოდენ დაბ[ნ]ელდა მის ზედა მზე, და იქმნა ღამე უკუნი[8], ბნელი ფრიად. დაფ[ა]რნა ბნ[ე]ლმან არენი და ადგ[ი]ლნი იგინი. და განიბნივნეს ურვისა მისგან და ჭირისა ურთიერთარს ყოველნი ერნი მისნი, და დარჩა მეფე მარტოჲ და იარებოდა მთათა ზედა და მაღნართა შინა შეშინებ[უ]ლი და შეძრწუნებული[9]. და დადგა ერთსა ად(27r)გილსა და წარეწირა სასოებაჲ ცხორებისა მისისა[ჲ]. ხოლო კეთილისმყოფელმან ღმერთმან აქცია გონებაჲ მისი უცნობელობისაგან ცნობად და უმეცრების[ა]გ[ა]ნ მეცნიერებად, და მოეგო ცნობასა და განიზრ[ა]ხვიდა გულსა თჳსსა და თქუა: „აჰა ეს[ე]რა, ვხედავ, რამეთუ ვხადი ჴმითა მაღლითა არმაზს და ზადენს და არა ვპოვე ლხინებაჲ ჩემ ზედა. აწ უკუე[10] ვხადო, რომელსა-იგი ნინო ქადაგებს ჯუარსა და ჯუარცუმულსა და ჰყოფს კურნებათა[11] მრავალთა მისითა სასოებითა. აწ არამცა ძალ-იდვა ჴსნაჲ ჩემი ამის ჭირისაგ[ა]ნ. რამეთუ ვარ მე ცოცხლივ ჯოჯოხეთს შინა, და არა უწყი ესე, თუ[12] ყ[ოვ]ლისა ქუეყანისათჳს იქმნა დაქცევაჲ და ნათელი ბნელად გარდაიქცა, ანუ[13] ჩემთჳს[14] ოდენ[15] არს ჭირი ესე“. მე[ე]ყს[ე]ულ[ა]დ ჴმა-ყო და თქუა: „ღმერთო ნინო[ჲ]სო, განმინათლე ბნ[ე]ლი ესე და მიჩ[უე]ნე საყოფ[ე]ლი ჩემი, და აღვიარო სახელი შენი, და აღვმართო ძელი ჯუარისა შენისა[ჲ] და თაყუანის-ვსცე მას, და აღვიშ[ე]ნო სახლი სახლად შენდა და ს[ა]ლოცვ[ე]ლად ჩემდა, და ვიყო მორჩილ ნინო[ჲ]სსა და სჯულსა ზედა ჰრომთასა“. და ესე რაჲ თქუა და წარმოთქ[უ]ა, მაშინ განთენა[16] და მსწრაფლ გამობრწყინდა მზე.

მაშინ გარდამოვიდა მეფე ცხენისაგან და დავ[ა]რდა პირდაქცევით ქუეყანასა ზედა სულთქუმით[17] და ტირ[ი]ლით. და აღდგა და განიპყრნა ჴელნი აღმოსავლეთით და თქუა: „შენ ხარ ღმერთი ყოველთა ზედა ღმერთთა და უფალი ყოველთა ზედა უფალთა[18], ღმერთი, რომელსა ნინო ქადაგებს, და საქებ[ე]ლ სახელი შენი ყოვლისაგან დაბადებულისა ცასა ქუეშე[19] და ქუეყანასა ზედა. (v) შენ მიჴსენ ჭირისაგან და ს[ა]ხელის-ღებითა შენითა მსწრაფლ განმინათლე ბნელი ჩემი[1*]. აჰა ეს[ე]რა მიცნობიეს, რამეთუ გინდა ჴსნაჲ ჩემი და მიახლებაჲ ჩემი შენდა, და აწ ამ[ა]ს ადგილსა აღვმართო ძელი ჯუარისა შენისა[ჲ], რომლითა იდიდებოდ[ი]ს სახელი წმიდაჲ შენი და იჴსენებოდის[20] საქმე ესე სასწაულთა ამათ უკუნისამდე“. და ისწავლა ადგ[ი]ლი იგი, და წარმოემართა და გამოვიდა. და ვითარცა იხილეს ნათელი ერმან მისმან, მყოვარ ჟამ შეიერთნეს განბნეულნი[21] ესე და შეწუხებულნი. და მეფე ღაღადებდა და ეტყოდა ყოველსა მას ერსა მისსა, ვითარმედ: „მიეცით დიდებაჲ ღმერთსა[2*] ნინოჲსსა ყოველმან ერმან. რამეთუ იგი არს ღმერთი საუკუნოჲ და მას მხოლოსა შუენის ქებაჲ უკუნისამდე, ამენ“[22].

ხოლო ნანა დედოფალი და ყოველი] (236r) იგი ქალაქი განვიდოდეს მიგებებად მეფისა, რამეთუ პირველ ესმინა წარწყმედაჲ და მერმე მოქცევაჲ მშჳდობით. და მიეგებვოდეს ქინძარს და ღართს. და იყო სიხარული დიდი მშჳდობით მოქცევისათჳს. ხოლო ნეტარი ნინო დადგრომილ იყო ლოცვასა მწუხრისასა ჩუეულებისაებრ მაყლოვანსა მას შინა, და ჩუენ მის თანა ორმეოც და ათი სული. და იყო, ვითარცა შემოვიდა მეფჱ, იძრვოდა ყოველი იგი ქალაქი, და ჴმითა მაღლითა ღაღადებდა მეფჱ და იტყოდა: „სადა უკუე არს

[1] დღჱსა. [2] დღჱსა. [3] მოხნარით H—600. [4] კერძუ H—600. [5] სანაახე H—600. [6] მოხნარისა H—600. [7] ფხოთისათა H—600. [8] უკონი H—600. [9] შეძრწონვებოლი H—600. [10] უკუჱ H—600. [11] კორნებთა H—600. [12] თო H—600. [13] ანო H—600. [14] ჩემთჳნ H—600. [15] უდენ H—600. [16] განთენდა H—600. [17] სოლ-თქმით H—600. [18] ოფალთა H—600. [19] ქუჱშე H—600. [20] იჴსნებოდეს H—600. [21] განბნეოლნი H—600. [22] ან H—600.

[1*] შდრ. ფს. 17,29. [2*] შდრ. ფს. 67, 35.

* აქ S—1141-ს აკლია ერთი ფურცელი.

დედაკაცი იგი უცხოჲ, რომელ არს დედაჲ ჩემი, და ღმერთი იგი მისი მჴსნელი ჩემი?“.

და ვითარცა ესმა, ვითარმედ აქა მაყლოვანსა შინა არს და ილოცავს, მოდრკა მეფჱ და ყოველი იგი ლაშქარი, მოვიდა და გარდამოვარდა საჭედრისაგან და ეტყოდა ნინოს: „აწ ღირს ვარა ხადიდ სახელსა ღმრთისა შენისასა და მჴსნელისა ჩემისასა?“ ხოლო წმიდაჲ იგი ასწავებდა და აწუევდა მწრაფლ თავყუანის-ცემასა აღმოსავალით ქრისტჱსა, ძისა[1] ღმრთისა[ჲ]სა.

მაშინ იგი გრგჳნვაჲ და ტირილი ყოვლისა მის ერისაჲ, რამეთუ ჰხედვიდეს მეფისა[2] და დედოფლისა ცრემლთა დინებასა სიხარულისა მისგან და საკჳრველებისა დიდისა, რომელი იქმნა.

და ხვალისა დღე[3] წარავლინნა მოციქულნი საბერძნეთა. ხოლო ნეტარი ნინო ასწავებდა დღე[3] და ღამე[4] ყოველსა კაცსა ჭეშმარიტსა მას გზასა სარწმუნოვებისასა.

## [თავი Ⴈ

## მისივე აღწერილი აღშენებისათჳს ეკლესიათაჲსა]*

ხოლო მეფჱ ეტყოდა ნინოს აღშენებისათჳს ეკლესიისა, ოდეს-იგი წარემართა მეფჱ და ყოველი ერი მოწრაფებით ქრისტეანობასა[5], ვიდრე მღდელთა მათ მოსლვადმდე[6] საბერძნეთით. ჰრქუა მეფემან მორწმუნემან წმიდასა ნინოს: „სადა უშენო სახლი ღმრთისა?“ ხოლო ნეტარმან მან ჰრქუა: (236v) „სადაცა მეფეთა გონებაჲ მტკიცე არს“. ხოლო მეფემან ჰრქუა: „მიყუარან მაყუალნი ეგე შენნი და მუნ მინებს გონებითა, არამედ არა ესრჱთ, არამედ არა ვჰრიდო სამოთხესა მას სამეუფოსა და ნაძუთა სიმაღლესა და ბაბილოთა მათ ნაყოფიერებასა და ყუავილთა მათ სულნელებასა, არამედ მას შინა აღვაშენო ტაძარი სალოცველად ჩემდა, რომელი ეგოს უკუნისამდე“.

და მეყსეულად მოიღეს ძელი და იწყეს შენებად. და მოჰკუეთეს ნაძჳ იგი და შემზადეს სუეტად და ძირთა მისთა ზედა დადვეს საფუძველი ეკლესიისაჲ. და იყო სუეტისა მის საშინელ ხილვაჲ და საძირკუელი, რომელი ზემო წერილ არს.

ხოლო ოდეს მოიწია ჟამი აღმართებად სუეტი იგი პირველ მოჴსენებული, იწყეს ხუროთა მათ აღმართებად და ვერ უძლეს. მაშინ შეკრბა სიმრავლჱ ურიცხჳ და მეფჱ მათ თანა. იწყეს ფერად-ფერადთა ღონეთა და მანქანათა მზადებად. არა თუ აღმართებად ოდენ ვერ შეუძლეს, არამედ შეძრვადცა. და უქმ იქმნა ყოველი სიბრძნჱ და ღონის-ძიებაჲ კაცთაჲ[7], რაჲთ სუეტისა მის აღმართებითა საკჳრველად ღმერთი იდიდოს და კაცნი უმეტესად დაემტკიცნენ სარწმუნოვებასა.

და ვითარ ვერ შეუძლეს აღმართებად და უმარჯუ იქმნა საქმჱ იგი, წარვი-

[1] ძესა. [2] მეფჱსა. [3] დღჱ. [4] ღამჱ. [5] ქ~ანობასა. [6] -მდჱ. [7] + და.

* სათაურის შესახებ იხ. გვ. 30.

და მეფჱ და ყოველი ერი გულ-[გ]დებული ურვისაგან და მწუხარე[1] იყვნეს ამას ზედა. ხოლო ნეტარი ნინო დაშთა ადგილსავე, და ათორმეტნი დედანი სხუანი. ხოლო სანატრელი იგი გოდებდა და დაადენდა[2] ცრემლთა სუეტსა მას ზედა. და ვითარცა შუვაღამე[3] ოდენ იყო, წარმოიქცეოდეს ორნი ესე მთანი — არმაზ და ზადენ, (237r) რეცა თუ ესრჱთ ჩამოირღუევოდეს, და დააყენნეს ორთავე წყალნი იგი. და მტკუარმან გარდამოხეთქა და წარჰქონდა საშინელად ქალაქი. და მიერ შეიქმნნეს ჴმანი საშინელნი და საზარელნი ტყებისა და სივლტოლისანი. ეგრევე არაგჳ გარდამოჴდა ციხესა ზემოჲთ და იქმნებოდეს საშინელნი გრგჳნვანი. და შეშინდეს დედანი იგი და ივლტოდეს, და მეცა მათ თანავე, ხოლო ნეტარი წმიდაჲ ნინო ღაღადებდა: „ნუ გეშინინ, დანო ჩემნო, მთანი იგი მუნვე ჰგიან და წყალნი იგი მუნვე დიან და ერსა ყოველსა სძინავს. ხოლო ესე, რომელ რეცა მთანი დაირღუეს, სამართლად გუაჩუენებს, რამეთუ ურწმუნოვებისა მთანი დაირღუეს ქართლს შინა. და წყალნი რომელ დაეყენნეს, დაეყენა სისხლი იგი ყრმათაჲ ეშმაკთა შეწირვისაჲ. ხოლო ჴმანი ესე ტყებისანი არიან ეშმაკთა სიმრავლისანი, რამეთუ ეგლოვიან თავთა მათთა ოჴრებასა, რამეთუ არიან იგინი მეოტ ამით ადგილით ძალითა მაღლისაჲთა და ჯუარითა ქრისტჱსითა. მოიქეცით და ილოცევდით ღმრთისა მიმართ, შვილნო!“ და მეყსეულად დასცხრეს ჴმანი იგი, და იყო არარაჲ. და დადგა წმიდაჲ ნინო და განიპყრნა ჴელნი თჳსნი ცად მიმართ, და თუალნი ღმრთისა მიმართ, ილოცვიდა და ევედრებოდა, რაჲთა არა დააბრკოლოს საქმჱ ესე სარწმუნოვებისაჲ მტერმან, რომელსა წადიერებით წარმართებულ არს მეფჱ და ყოველი ერი. და ვიდრე არღა ეყივნა ქათამსა, სამთავე კართა სცა ზარსა ლაშქარმან ძლიერმან და დალეწნეს კარნი ქალაქისანი. და აღივსო ქალაქი სპარსთა ლაშქრითა და მეყსეულად (237v) შეიქმნნეს ზარის აღსაჴდელნი ზრინვანი, და ყივილნი და კლვაჲ ერისაჲ, ვითარმცა სისხლი დიოდა. და აღივსო ყოველი ადგილი, და მოვიდა ჩუენ ზედა სიმრავლჱ ზახილთაჲ და მახჳლთაჲ, და დადნეს ჴორცნი ჩუენნი და განილია სული ჩუენი. ხოლო მე ვტიროდე მამისათჳს და ნათესავთა ჩემთათჳს, და მწრაფლ მესმა, ჴმობდეს ძლიერად: „ამას ბრძანებს მეფჱ სპარსთაჲ ხუარა და მეფეთმეფჱ ხუარან ხუარა, ყოველი ჰურიაჲ განარინეთ პირისაგან მახჳლისა“. ვითარცა ესე მესმა, მოვეგე გონებასა, შეორგულდი მე და ათნი იგი ჩემ თანა. და მოახლებულ იყვნეს მახჳლოსანნი და ჩუენსა გარემოჲს სცემდეს და კლვიდეს.

და ისმა ჴმაჲ ძლიერად, მირეან მეფჱ შეიპყრესო. და გარე-მოიხილა მჴნედ მოღუაწემან მან და თქუა: „კუალად ყვესა? ვიცი, რამეთუ დიდად შჭირს“. და ჰმადლობდა ღმერთსა, რამეთუ ესე ნიშანი მათისა წარწყმედისაჲ არს, და ქართლისა ცხორებისაჲ და ამის ადგილისა დიდებისაჲ. და ნუგეშინის-გუცემდა, ვითარცა მოძღუარი ჴელოვანი, ნანდჳლვე ჭეშმარიტად მოძღუარი და მოციქული ქრისტესი წმიდაჲ ნინო. და მოექცა ერსა მას მომავალსა ჩუენ ზედა და ჰრქუა: „სადა არიან მეფენი სპარსთანი ხუარა და ხუან ხუარა? საბასტანით გუშინ წარმოხუედითა? მალე[4] მოხუედით. და დიდად სამე[5] არს ლაშქარი, უზომო ვიდრემე ხართ, და ძლიერად დაჰლეწეთ ქალაქი ესე, მახჳლი დაეცით. [უბრძანებ]* ქართა და ნიავთა: წარვედით ბნელთა ჩრდილოჲსათა,

[1] მწუხარჱ [2] დაადენთა. [3] -ღამჱ. [4] მალჱ. [5] სამჱ.

* აღდგენილია H—600 ხელნაწერის მიხედვით [რედ.]

მთათა მათ (238r) კედარისათა. აქა მოვიდა იგი, რომელსა თქუენ ევლტოდეთ“. და განძრა მარჯუენე თჳსი და დასწერა ჴელითა სახჱ ჯუარისაჲ. და მეყსეულად უჩინო იქმნა ყოველი იგი სიმრავლჱ ერისაჲ, და იქმნა დაყუდებაჲ დიდ. და ჩუენ ვადიდებდით ღმერთსა, და ვჰნატრიდით წმიდასა და სანატრელსა ნინოს.

და ვითარცა ცისკარი აღელვებოდა მცირედ, მიერულა დათა მათ ჩემთა, ხოლო მე მღჳძარე[1] ვიყავ. და წმიდაჲ ნინო დგა ჴელ-აღპყრობილ. და აჰა ესე-რა ზედა-მოადგა ჭაბუკი ერთი ყოვლადვე ნათლითა შემოსილი, და მოებლარდ-ნა ცეცხლის-სახედ ზეწარი, და არქუნა სამნი რაჲმე სიტყუანი ნეტარსა ნინოს. ხოლო იგი დაეცა პირსა ზედა თჳსსა. ხოლო ჭაბუკმან მან მიყო ჴელი სუეტსა მას და უპყრა თავი და აღამაღლა და წარიღო სიმაღლესა ცათასა. და მე განკკრვებული მივეახლე[1a] და ვარქუ ნეტარსა დედოფალსა: „რაჲ არს ესე?“ ხოლო მან მომიდრიკა თავი ჩემი ქუეყანად. და მე ტირილდ[2] ვიწყე ზარსა მას ზედა. და მცირედისა ჟამისა შემდგომად აღდგა ნეტარი იგი და მეცა აღმადგინა და განვეშორენით მას, ადგილსა მას.

ხოლო დედანი იგი იყვნესვე კიდე. და აჰა ვიხილე სუეტი იგი ცეცხლის-სახედ ჩამოვიდოდა და მოეახლა ხარისხსა მას თჳსსა. და ვითარ დაემართა, და დადგა ზედა ხარისხსა მას ქუეყანით აღშორებულად ვითარ ათორმეტ წყრთა და ნელიად ჩამოიცვალებდა თჳსსავე მას ზედა ნაკუეთსა, რამეთუ ხარისხად იყო ძირი იგი მისი, რომლისაგან მოკუეთილ იყო (238v) სუეტი იგი ცხოველი. და ვითარ რიჟურაჟუ ოდენ იყო, აღდგომილ იყო მეფჱ, გულ-გდებული ურ-ვათაგან, და მიხედა სამოთხესა მას, დაწყებულსა მას მისსა ეკლესიასა, რამეთუ მუნ მტკიცე იყო გონებაჲ მისი. და იხილა მუნ ნათელი, ვითარცა ელვაჲ ზეცადმდე[2a] აღწევნული სამოთხესა მას შინა.

იწყო სრბად, მკვრცხლ მოსლვად, და ყოვლისა ერისა სიმრავლჱ მის თანა. და ვითარცა მოვიდეს და იხილეს საკვრველი იგი, ნათლითა მბრწყინვალჱ სუეტი იგი ჩამოვიდოდა ადგილად თჳსა, რეცა თუ დადგა ხარისხსა თჳსსა ზედა და დაემყარა ჴელთშეუხებელად კაცთაგან.

ნეტარ მას ჟამსა, რაჲ იგი იქმნებოდა!

შიშითა და სიხარულითა აღივსო მცხეთაჲ ქალაქი, და დამოსდიოდეს მდინარენი ცრემლთანი[1*] მეფესა და მთავართა და ყოველსა ერსა სულ-თქუმითა სულისა მათისაჲთა, და ადიდებდეს ღმერთსა და ჰნატრიდეს ნეტარსა ნინოს. და იქმნებოდეს მას დღესა შინა სასწაულნი მრავალნი.

## თავი ⵉ

## თქუმული მისივე

**პირველი სასწაული.** მო-ვინმე-ვიდა ჰურიაჲ, ბრმაჲ შობითგანი და მიეახლა სუეტსა მას ცხოველსა, და მუნქუესვე იქმნა იგი მხედველ და ადიდებდა ღმერთსა.

[ბ.] ყრმაჲ ვინმე სეფეწული[3] იდვა რვა წლისა სნეული, წარმართი, მოიღო იგი დედამან მისმან სარწმუნოვებით, დადვა იგი ცხედარსა ზედა წინაშე სუეტისა

[1] მღჳძარჱ. [1a] მივეახლჱ. [2] ტირლდ. [2a] -მდჱ. [3] სეფჱ-.

[1*] შდრ. ფს. 118, 136.

მის ნათლისაჲსა და ნანდჳლვე ნათლით შემოსილისა. და ევედრებოდა ნეტარსა ნინოს (239r) და ეტყოდა: „მოხედე, დედოფალო, ძესა ამას ჩემსა, მიახლებულსა სიკუდილდ, რამეთუ ვიცი, ვითარმედ იგი არს ღმერთი ღმერთთაჲ, რომელსა შენ ჰმსახურებ და ჩუენ გჳქადაგებ“. მაშინ შეახო ნეტარმან ნინო ჴელი თჳსი სუეტსა მას ცხოველსა და დასდვა ყრმასა მას ზედა და ჰრქუა: „გრწამსა იესუ ქრისტე[1], ძე ღმრთისა ცხოველისაჲ, ჴორცითა მოსრული ცხორებისათჳს ყოვლისა სოფლისა?“ და ჰრქუა ყრმამან მან: „ჰე[2], დედოფალო, მრწამს იესუ ქრისტე, მჴსნელი დაბადებულთაჲ“. მაშინ ჰრქუა მას წმიდამან ნინო: „განიკურნე ამიერითგან და ადიდებდი მას, ვისმან ძალმან განგკურნა“. და მწრაფლ აღდგა ყრმაჲ იგი ვითარცა უტკივნელი.

და დაეცა შიში დიდი მეფესა და ყოველსა სიმრავლესა ერისასა. და თითოსახენი სნეულნი მოვიდოდეს და განიკურნებოდეს, ვიდრემდის მეფემან შექმნა საბურველი ძელისაჲ გარემოჲს სუეტსა მას და დაფარა ხედვისაგან და ეგრეთ შეეხებოდეს ერნი სართულსა მას და განიკურნებოდეს მწრაფლ და ადიდებდეს ღმერთსა საკჳრველთ-მოქმედსა.

და იწყო მეფემან აღშენებად სამოთხესა მას შინა ეკლესიასა გულსმოდგინებითა და სიხარულითა დიდითა.

მაშინ მოვიდეს მოციქულნი საბერძნეთით, მღდელთმოძღუარი, მღდელნი და დიაკონნი და იწყეს ნათლის-ცემად, ვითარცა ზემოწერილ არს, ყოვლისა ერისა.

## თავი ႨႥ

### რომელი თქუა აბიათარ, რომელი იყო პირველ მღდელი ბაგინსა შინა ჰურიათასა მცხეთას და ნათელ-იღო ჴელსა შინა ნინოჲსსა

მე, აბიათარ, მღდელი ვიყავ წილით ხუედრებული სამღდელოსა ზედა მის წელიწდისასა, (239v) ოდეს ესე ნეტარი დედაკაცი ნინო მოვიდა მცხეთად. მას ჟამსა ჩემ თანა წიგნები მოსრულ იყო ჰრომით და ეგჳპტით და ბაბილოვნით ჰურიათაჲ, მღდელთაჲ და მწიგნობართაჲ, რომელსა წერილ იყო ესრეთ, ვითარმედ: „განხეთქა ღმერთმან მეფობაჲ ჰურიათაჲ, აჰა ესერა წინაჲსწარმეტყუელნი დასცხრეს, რამეთუ რომელსა სული აწუევდა, ყოველი აღესრულა, და განვიბნიენით ჩუენ ყოველსა ქუეყანასა, და ჰრომთა დაიპყრეს მეფობით ქუეყანაჲ ჩუენი, რამეთუ ვცოდეთ ყოვლითურთ[1*] და განვარისხეთ შემოქმედი ღმერთი. აწ იხილენ წიგნნი მოსესნი, რომელმან დამიწერა ჩუენ ესე ყოველი: „რომელი იტყჳს ქუეყანასა ზედა ღმრთად თავსა თჳსსა, ძელსა დამოეკიდოს“. ანუ უკუე შე-ვიდრემე-ვსცეთით ნაზარეველისა მის იესუჲს სიკუდილსა, რამეთუ ჰხედავ პირველ, ოდეს მამათა ჩუენთა შესცოდიან ღმერთსა და ყოვლადვე დაივიწყიან იგი, მისცნის ჴელმწიფესა ძლიერსა და ტყუეობასა. ხოლო ოდეს მოიქციან და ღაღად-ყვიან, მწრაფლ განარინნის იგინი ჭირისაგან. და ესე შჳდგზის ვიცით წერილთაგან. ხოლო ვინაჲთგან ჴელნი შეასხნეს ძესა მას დედაკაცისა მწირისასა და მოკლეს, აღიღო ღმერთმან ჴელი მისი ჩუენ ზედა,

---

[1] ქ~ჱ. [2] ჰჱ.
[1*] შდრ. დ~ნ. 3,29.

განხეთქა მეფობაჲ და განგუაშორნა ტაძარსა ღმრთისასა, და უგულებელს-ყო ნათესავი ჩუენი სრულიად.

ხოლო აწ არს სამასი წელი, ვინაჲთგან არცაღა ყოვლადვე ისმინა ვედრებაჲ ჩუენი, არცა ყო ლხინებაჲ. საგონებელ მიჩს, ვითარმედ ზეცით იყო კაცი იგი". და ესე განემრავლა მოწერილი. ხოლო მე, ვითარცა მესმა ესე, ვიწყე კითხვად დედაკაცისა მის ნინოჲსა ქრისტესთჳს, თუ ვინაჲ იყო იგი, ანუ რომლისა მიზეზი (240r)სათჳს იქმნა ღმერთი კაც. მაშინ ნეტარმან მან აღაღო პირი თჳსი, ვითარცა ჯურღუმულმან აღმომდინარემან და ვითარცა წყარომან დაუწყუედელმან. იწყო საუკუნითგანთა, ჩემთა წიგნთა ზეპირით წარმოიტყოდა და განმიმარტებდა და ვითარცა მძინარესა განმაღჳძებდა და ვითარცა დასულებულსა განმანათლებდა და მამათა ჩემთა შემაწყალებდა და შჯულისა ცვალებასა შემაჯერებდა, ვიდრემდის მრწმენა სიტყუთა მისითა ქრისტე, ძჱ ღმრთისაჲ, და ვნებაჲ მისი და აღდგომაჲ დიდებით, და მეორედ მოსლვაჲ მისი საშინელებით, და ჭეშმარიტად იგი არს მოლოდებაჲ წარმართთაჲ.

მას ჟამსა მე [და] ასული ჩემი ღირს ვიქმნენით საპკურებელსა და განსაწმედელსა ცოდვათასა, ემბაზსა, წყალსა მას წმიდასა, რომელსაცა ინატრიდა დავით წინაჲსწარმეტყუელი და ვერ ეწიფა. და კუალად მესმა მე ჴმაჲ ახლისა შჯულისა მგალობელთაჲ, რომელსა ინატრიდა იგივე დავით და ვერ მიემთხჳა.

და ღირს ვიქმენ ზიარებად ჭეშმარიტსა ჴორცსა და სისხლსა კრავისა მის ღმრთისასა სოფლისა ცოდვათათჳს შეწირულისა, რომლისა ტკბილ არს მისი გემოჲს-ხილვაჲ. და ამას ზედა ყავნ უფალმან განსლვაჲ ჩემი ჴორცთაგან, რამეთუ მრავალნი სასწაულნი იხილნეს თუალთა ჩემთა ნინოჲს მიერ მცხეთას შინა დღეთა ჩემთა.

ხოლო სახლი ელიოზისი იყო ქალაქსა შინა დასავალითსა, იყო კარსა მოგუეთისასა, მტკუარსა ზედა. და იყო მცირჱ ბაგინი, სამარხვოჲ მათი, რომელსა ზედა აღჰმართა წმიდამან ნინო ჯუარი ქრისტესი. და ერთი ერთსა ნათელსცემდა მუნ შინა ჴელითა იაკობ მღდელისაჲთა და პროსილა მთავარდიაკონისაჲთა, მთავართა (240v) შვილებსა, წიაღთა ქალაქისათა. და ერქუა ადგილსა მას მთავართა სანათლოჲ. და ფრიად დიდებულ იყო ადგილი იგი დღეთა ჩუენთა, რამეთუ დგა იგი ველსა თჳნიერ ნაშენებისა. და მათ დღეთა შემეშურვნეს ფრიად ჰურიანი მცხეთელნი ჩემ ზედა და დასცეს ხჱ იგი კილამოჲ, რომელი დგა კარსა ზედა ბაგინისასა, რომელი განაშუენებდა ადგილსა მას, რამეთუ გარდაერთხნეს რტონი მისნი ყოველსა მას სტოვასა ბაგინისასა. და იწყეს სადაჲთვე წარსლვად თჳნიერ ხოლო ბარაბეანთასა, რომელნიცა მოინათლნეს ორმეოც და ათი სული სახლისა მათისაჲ. და მკჳდრ იქმნეს მცხეთას შინა. და მოუბოძა მირეან მეფემან დაბაჲ ერთი, რომელსა ჰრქჳან ციხედიდი[1], და იყვნეს დიდ წინაშე მეფისა და ქრისტეანეთასა მადლითა ნეტარისა ნინოჲსითა და მოძღურებითა მისითა.

და მათ დღეთა შინა მოიწია წიგნები ჰრომით წმიდისა პატრეაქისაჲ ნეტარისა ნინოჲსა და მირეან მეფისა და ყოვლისა ერისა ქართველისა. და მოევლინა ბრაჯი მთავარდიაკონი ქებისა შესხმად და კურთხევისა მოცემად, და წმიდისა და ნეტარისა ნინოჲს ლოცვისა წარღებად და მადლისა ზიარებად. და

[1] ციხჱდიდი.

ჰქონდა წიგნი ბრაჯთა მეფისაჲ ნეტარისა ნინოჲსა, რამეთუ მოენათლნეს იგინი მამასა მისსა ზაბილოვნს. და ესე ყოველი მისმენილ იყო მათა იერუსალჱმით[1], ჰრომით, კოსტანტინეპოვლით, ვითარმედ ქუეყანასა მას ჩრდილოჲსასა მიფენილ არს მზჱ იგი სიმართლისაჲ, ნათელი, მამისა მიერ მოსრული — ქრისტე[2] და ამისთჳს სანატრელი წიგნი მოეწერა, რაჲთამცა ეუწყნეს საქმენი იგი და სასწაულნი და სუეტისაჲ (241r) მის და მაყულოვანისაჲ მის საკჳრველებანი და ძალი იგი კურნებათაჲ, რომელი იხილა მთავარდიაკონმან და განკჳრვებით ადიდებდა ღმერთსა. და წარიღო წიგნები და წარვიდა.

## თავი ႨႢ

## პატიოსნისა ჯუარისათჳს, რომელი აღწერა იაკობ

და იყო რაჟამს მოეკუეთა ხჱ იგი პატიოსნისა და ძლევის-მყოფელისა პატიოსნისა ჯუარისაჲ, და მოაქუნდა იგი ათსა ათეულსა კაცსა ზე-ზე[3] რტოჲთურთ და ფურცლით შემოაქუნდა ქალაქად. და მისტყდებოდა ერი იგი მწუანისფერობასა მას და ფურცლიანობასა დღეთა ზაფხულის პირისათა, ოდეს სხუაჲ ყოველი ხჱ ჴმელ იყო, ხოლო იგი ყოვლადვე ფურცელ-დაუცვვნებელ და სულჰამო და ხედვად შუენიერ იყო. მაშინ ძირსა ზედა აღჰმართეს, კარსა ეკლესიისასა სამხრითსა. და ჰბერვიდა წყალთაგან ნიავი და შალვიდა ფურცელსა ხისა მისგან და აძრევდა რტოთა მისთა. და იყო ხილვაჲ მისი შუენიერ და სულჰამო, ვითარცა სმენით ვიცით ხისა მისთჳს ალვისა. და ესე მოვჰკუეთეთ თუესა მარტსა კ~ე-სა, დღესა პარასკევსა. და დაადგრა ხჱ[4] იგი ოც და ათჩჳდმეტ დღედმდე[5], და არა შეიცვალა ფურცელი მისი, ვითარცა ძირსა ზედა მდგომარისაჲ თავსა წყაროჲსასა, ვიდრემდის ყოველნი ხენი მაღნარისანი შეიმოსნეს ფურცლითა და ხენი ნაყოფიერნი შეიმკვნეს ყუავილითა. მაშინ თთუესა მაისსა ერთსა შეიქმნნეს ჯუარნი ესე და შჳდსა მის თჳსასა აღემართნეს ჴელის დადებითა მეფისაჲთა, სიხარულითა და დიდითა წადიერებითა ყოვლისა ქალაქისაჲთა, იყვნეს რაჲ ყოველნი იგი ეკლესიასა შინა. და იხილეს სიმრავლემან ქალაქისამან ბნელთა (241v) მათ ღამეთა, და აჰა ჩამოვიდის ჯუარი ცეცხლისაჲ დაგჳრგჳნებული ვარსკულავითა და დაადგრის ზედა ეკლესიასა ვიდრე განთიადმდე[6], და ყოველნი ადიდებდეს ღმერთსა ამას ზედა. და განთიად, რიჟურაჟუს ოდენ, გამოვიდის მისგან ორი ვარსკულავი: ერთი იგი წარვიდის აღმოსავალით, და ერთი დასავალით, და იგი თავადი ეგრევე დგან მბრწყინვალედ, და ნელიად-ნელიად განდგის მიერ კერძო არაგუსა და დადგის ბორცუსა ზედა კლდისასა, ზემო კერძო, ახლოს წყაროსა მას, რომელი-იგი აღმოადინეს ცრემლთა წმიდისა ნინოჲსთა, და მუნით აღმაღლდის ზეცად. ესე მრავალგზის იხილა ყოველმან სიმრავლემან ერისამან მაცხოვარებაჲ ღმრთისა ჩუენისაჲ.

მაშინღა ვიწყეთ ნეტარისა ნინოჲსა კითხვად, ვითარმედ: „რაჲ-მე არს, რამეთუ გამოვიდის ნაბერწყალი და წარვიდის აღმოსავალით და დასავალით?“

ხოლო წმიდამან მან ჰრქუა მეფესა და ყოველსა ერსა: „განავლინენით კაცნი მთათა ზედა მაღალთა აღმოსავალად ვიდრე კახეთისა მთადმდე[6], და დასავალით, ვიდრე მიაწევდეს სამეუფოჲ შენი. და ოდეს მთიებნი იგი

[1] იჱ~მით. [2] ქ~ჱ. [3] ზჱ-ზჱ. [4] ხჱ] ღღჱ. [5] ღღჱღმღჱ. [6] -მღჱ.

გამობრწყინდენ, იხილონ, თუ სადა დადგენ და მუნცა აღჰმართენით ორნი ესე ჯუარნი საცოდ ყოველთა ქრისტეანეთა[1] და დასამჴობელად მტერისა“.

ხოლო მეფემან ყო ეგრეთ და შეიცვნა თავნი მთათანი მიწყებით ათ დღე[2], ესე იყო პარასკევსა, შაბათად-ღა[3] განთენებოდა, და იყო სასწაული იგივე, იქმნა ეგრევე, ვითარცა ყოვლადვე იქმნის.

ხვალის დღე[2] მოვიდეს დასავალითნი იგი, რომელნი-იგი დგეს მთათა ზედა, რომელ არს მთაჲ ქუაბთა-თავისაჲ, და უთხრეს მეფესა, ვითარმედ დაადგრა ვარსკულავი იგი მთათა თხოთისათა და შთავიდა (242r) ერგჳს[!][4] კასპისასა და დაადგრა ადგილსა ერთსა და ნელად[5] უჩინო იქმნა.

ეგრევე მოვიდეს აღმოსავალით და თქუეს: „ვიხილეთ ვარსკულავი იგი აქაჲთ მომავალი და დაადგრა დაბასა ბოდს კახეთისა ქუეყანასა“. მაშინ ბრძანა ნეტარმან ნინო, რაჲთა წარიხუნენ ორნი ესე ჯუარნი და აღჰმართნენ ერთი თხოთს, სადა-იგი ამხილა ღმერთმან მეფესა ძალი თჳსი, „და ერთი იგი მიეც სალომეს უჯარმელსა, ჭეშმარიტსა მჴევალსა ქრისტესსა, და აღჰმართოს იგი უჯარმას ქალაქსა. და დაბაჲ ბოდისი არა წინააღუდგეს ქალაქსა მეფეთასა, რამეთუ ერისა სიმრავლჱ არს მუნ. დაბაჲ კულა ბოდისი თჳთ ვიხილოთ სათნოჲ იგი ადგილი ღმრთისაჲ“. და ვყავთ ეგრეთ, ვითარცა გჳბრძანა ჩუენ წმიდამან ნინო.

ხოლო ესე სასწაულთაგან ზეცისათა ჩუენებული პატიოსანი ჯუარი მცხეთისაჲ აღვიპყართ ჴელითა კაცობრივითა და მივედით ბორცუსა მას ქუეშე, წყაროსა მას ზედა და ვათიეთ ღამჱ და ვილოცევდით ღმრთისა მიმართ. ხოლო ნეტარი წმიდაჲ ნინო ცრემლითა განჰზავებდა წყაროსა მას და იქმნებოდეს კურნებანი და სასწაულნი დიდ-დიდნი.

და ხვალის დღე[2] აღვედით კლდესა მას ზედა. და მივიდა ნეტარი ნინო და დავარდა ქვათა მათ ზედა ბორცჳსათა, და ტიროდა იგი და მეფჱ და ყოველნი მთავარნი და ყოველი იგი სიმრავლჱ ერისაჲ, მამათაჲ და დედათაჲ, და [იყო][6] ყრმათა ჩჩჳლთა ჟივილი, ვიდრემდის მთანიცა ჴმა-სცემდეს. და დასდვა ჴელი წმიდამან ნინო ერთსა ქვასა და მრქუა მე: „მოვედ, შენდა ჯერ-არს, დასწერე ჯუარი ქვასა ამას“. და მე ვყავ ეგრეთ. და მუნ აღჰმართეს ჯუარი იგი დიდებული მეფეთა. და მოდრკა მეფჱ მუჴლთა თჳსთა ზედა და ყოველნი მთავარნი, და (242v) ყოველი სიმრავლჱ ერისაჲ და თავყუანის-სცეს ძლევით შემოსილსა ჯუარსა, და აღიარეს ჯუარცუმული იესუ ქრისტე ჭეშმარიტად ღმრთად და ძედ ღმრთისა ცხოველისად და ჰრწმენა სამებით დიდებული ღმერთი ყოველთა, რომელსა შუენის დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

ხოლო დედანი იგი მთავარნი არასადა განეშორებოდეს წმიდასა ეკლესიასა და სუეტსა ნათლისასა და ჯუარსა ცხოველსა, რამეთუ ჰხედვიდეს სასწაულთა მათ უზომოთა და კურნებათა მიუთხრობელთა.

მაშინ დაუტევა წმიდამან ნინო მცხეთაჲ ქალაქი და წარვიდა მთეულთა ხარებად პირუტყუთ-სახეთა მათ კაცთა და შემუსრვად კერპთა მა[თ].

ხოლო აქა შინა დაუტევა აბიათარ, ჳურია-ყოფილი იგი მღდელი, რომელი იყო მეორჱ პავლე[7], რომელი არა დასცხრებოდა ღამე[8] და დღე[2] ქადაგებასა ქრისტესსა, დიდებასა მისსა, ვიდრემდის სივლტოლად იწყეს ჳურიათა.

---

[1] ქ~ესიანეთა. [2] დღჱ. [3] შაბათადღაღა. [4] ერგჳს]+და. [5] ასეა. [6] აღდგენა ეკუთვნის ილ. აბულაძეს. [7] პავლჱ. [8] ღამჱ.

ხოლო ბაგინისათჳს [ა]იძულებდა მეფესა, რაჲთა არა შეძრან ნაშენები იგი მისი, არამედ რაჲთა შესძინოს აღშენებაჲ. რამეთუ ვიდრე არღა გამოჩინებულ იყო ახალი მადლი ქუეყანასა ამას, მუნ შინა იყო დიდებული სახელი საუკუნოჲსაჲ მის ღმრთისაჲ. და ერჩდა მეფჱ მისთა დღეთა, და იყვნეს მუნ შინა ელიოზის ნათესავნი მღდელად ჰურიათა ზედა.

## თავი ႨႣ*

### აღმართებაჲ პატიოსნისა ჯუარისა მცხეთისაჲ და მერმე კუალად გამოჩინებაჲ

და იყო რაჟამს მოიქცა ყოველი ქართლი, ზრახვა-ყვეს მღდელთა მათ, რომელნი მოსრულ იყვნეს საბერძნეთით, აღმართებად ნიში ჯუარისაჲ.

ჰრქუეს მღდელთა მათ მირეან მეფესა: „ჯერ და წეს არს აღმართებად საუფლოჲ ნიში ჯუარისაჲ“. და სათნო უჩნდა მეფესა და ყოველსა ერსა. და სიხარულით შეიწყნარეს სიტყუაჲ იგი მღდელთაჲ მათ და სწავლაჲ. და უბრძანა მირეან მეფემან ძელი საჯუარედ. წარვიდეს ხურონი (243r) და მოჰკუეთეს ხჱ ერთი ჰაეროვანი. და უბრძანა მეფემან შესაქმედ ჯუარი. ხოლო მღდელნი იგი ასწავებდეს სახესა მას ჯუარისასა, და რაჟამს შექმნეს ჯუარი იგი, მოვიდეს და უთხრეს მირეან მეფესა ხუროთა მათ, ვითარმედ: „შევქმენით ჩუენ ჯუარი იგი, ვითარცა მღდელთა მათ გუასწავეს“.

და მეყს აღდგა მეფჱ იგი სიხარულით და ყოველმან ერმან იხილეს სახჱ იგი ჯუარისაჲ მის. და დაუკვრდა ფრიად და ადიდებდეს ღმერთსა.

მას ჟამსა გულისხმა-ყო და მოეჴსენა მეფესა, ოდეს-იგი დღჱ დაუბნელდა მთასა ზედა, ვითარ-იგი ნათელი მბრწყინვალებისა დიდისაჲ იხილა მსგავსად ჯუარისა, და ვითარ იხილა, იცნა. მაშინ უთხრობდა მღდელთა მათ და ყოველსა ერსა ხილვასა მას და ვითარ განუნათლა ბნელი იგი ნიშმან ჯუარისამან წინაშე თუალთა მისთა. მაშინ, ვითარცა ესმა ერსა მას სიტყუაჲ იგი მეფისაჲ, უმეტესადღა და უფროჲს ჰრწმენა იესუ ქრისტე და ნიში იგი ჯუარისა მისისაჲ, და ყოველთა ერთობით სიხარულით თაყუანის-სცეს მას და ადიდებდეს ღმერთსა.

მაშინ განაზრახვიდა მეფჱ ყოველსა მას ერსა, ვითარმედ რომელსამე ადგილსა აღჰმართონ სახჱ იგი ჯუარისაჲ. ხოლო კაცად-კაცადი იტყოდა, სადა ვის მარჯუე უჩნდა, არამედ ვერ სადა გამოირჩიეს. მას ჟამსა მირეან მეფჱ ილოცვიდა და იტყოდა: „უფალო იესუ ქრისტე, რომელი გურწამ ტყუსა ამის მიერ და გუასწავეს მღდელთა ამათ შენთა, შენ, იესუ ქრისტე, რომელმან თავი თჳსი დაიმდაბლე[1] და ხატი მონებისაჲ შთაიცუ სიმდაბლითა შენითა, რომელი გარდამოჰჴედ კურთხეულთაგან წიაღთა მამისათა, რომელმან დაუტევენ ჩუენთჳს საყდარნი, უფლებანი და ძალნი და დაემკვდრე საშოსა წმიდისა ქალწულისასა, და მერმე[2] ჯუარს-ეცუ პონტოველისა პილატეს ზე, დაეფალ

---

[1] დაიმდაბლჱ. [2] მერმჱ.

* „თავი იდ“ ხელნაწერში სათაურს მოსდევს.

ხოლო ბაგინისათჳს [ა]იძულებდა მეფესა, რაჲთა არა შეძრან ნაშენები იგი მისი, არამედ რაჲთა შესძინოს აღშენებაჲ. რამეთუ ვიდრე არღა გამოჩინებულ იყო ახალი მადლი ქუეყანასა ამას, მუნ შინა იყო დიდებული სახელი საუკუნოჲსაჲ მის ღმრთისაჲ. და ერჩდა მეფჱ მისთა დღეთა, და იყვნეს მუნ შინა ელიოზის ნათესავნი მღდელად ჰურიათა ზედა.

## თავი ႨႣ*

### აღმართებაჲ პატიოსნისა ჯუარისა მცხეთისაჲ და მერმე კუალად გამოჩინებაჲ

და იყო რაჟამს მოიქცა ყოველი ქართლი, ზრახვა-ყვეს მღდელთა მათ, რომელნი მოსრულ იყვნეს საბერძნეთით, აღმართებად ნიში ჯუარისაჲ.

ჰრქუეს მღდელთა მათ მირეან მეფესა: „ჯერ და წეს არს აღმართებად საუფლოჲ ნიში ჯუარისაჲ“. და სათნო უჩნდა მეფესა და ყოველსა ერსა. და სიხარულით შეიწყნარეს სიტყუაჲ იგი მღდელთაჲ მათ და სწავლაჲ. და უბრძანა მირეან მეფემან ძელი საჯუარედ. წარვიდეს ხუროni (243r) და მოჰკუეთეს ხჱ ერთი ჰაეროვანი. და უბრძანა მეფემან შესაქმედ ჯუარი. ხოლო მღდელნი იგი ასწავებდეს სახესა მას ჯუარისასა, და რაჟამს შექმნეს ჯუარი იგი, მოვიდეს და უთხრეს მირეან მეფესა ხუროთა მათ, ვითარმედ: „შევქმენით ჩუენ ჯუარი იგი, ვითარცა მღდელთა მათ გუასწავეს“.

და მეყს აღდგა მეფჱ იგი სიხარულით და ყოველმან ერმან იხილეს სახჱ იგი ჯუარისაჲ მის. და დაუკჳრდა ფრიად და ადიდებდეს ღმერთსა.

მას ჟამსა გულისხმა-ყო და მოეჴსენა მეფესა, ოდეს-იგი დღჱ დაუბნელდა მთასა ზედა, ვითარ-იგი ნათელი მბრწყინვალებისა დიდისაჲ იხილა მსგავსად ჯუარისა, და ვითარ იხილა, იცნა. მაშინ უთხრობდა მღდელთა მათ და ყოველსა ერსა ხილვასა მას და ვითარ განუნათლა ბნელი იგი ნიშმან ჯუარისამან წინაშე თუალთა მისთა. მაშინ, ვითარცა ესმა ერსა მას სიტყუაჲ იგი მეფისაჲ, უმეტესადღა და უფროჲს ჰრწმენა იესუ ქრისტე და ნიში იგი ჯუარისა მისისაჲ, და ყოველთა ერთობით სიხარულით თაყუანის-სცეს მას და ადიდებდეს ღმერთსა.

მაშინ განაზრახვიდა მეფჱ ყოველსა მას ერსა, ვითარმედ რომელსამე ადგილსა აღჰმართონ სახჱ იგი ჯუარისაჲ. ხოლო კაცად-კაცადი იტყოდა, სადა ვის მარჯუე უჩნდა, არამედ ვერ სადა გამოირჩიეს. მას ჟამსა მირეან მეფჱ ილოცვიდა და იტყოდა: „უფალო იესუ ქრისტე, რომელი გურწამ ტყუსა ამის მიერ და გუასწავეს მღდელთა ამათ შენთა, შენ, იესუ ქრისტე, რომელმან თავი თჳსი დაიმდაბლე[1] და ხატი მონებისაჲ შთაიცუ სიმდაბლითა შენითა, რომელი გარდამოჰჴედ კურთხეულთაგან წიაღთა მამისათა, რომელმან დაუტევენ ჩუენთჳს საყდარნი, უფლებანი და ძალნი და დაემკჳდრე საშოსა წმიდისა ქალწულისასა, და მერმე[2] ჯუარს-ეცუ პონტოველისა პილატეს ზე, დაეფალ

---

[1] დაიმდაბლჱ. [2] მერმჱ.

* „თავი იდ“ ხელნაწერში სათაურს მოსდევს.

(243v) გულსა ქუეყანისასა[1] და მესამესა დღესა აღდეგ და აღასრულე ყოველივე თქუმული წინაჲსწარმეტყუელთაჲ, აღჰმაღლდი ზეცად და დაჰჯედ მარჯუენით მამისა[1*], და მერმე მოსლვად ხარ განშჯად ცხოველთა და მკუდართა, და დაგვტევე ჩუენ ნიში ჯუარისა შენისაჲ დასარღუეველად უხილავთა მანქანებათა მტერისათა; ხოლო ჩუენ, მოშიშთა შენთა, მოგვღებიეს სასწაულად, რაჲთა განვერნეთ პირსა[2*] ეშმაკისასა, რომლისაგანცა წარტყუენულ[2] ვიყვენით. ხოლო აწ შენ, უფალო ღმერთო მაცხოვარო ჩუენო, ინებე გამოცხადებაჲ ადგილისაჲ, რომელსა აღვჰმართოთ ნიში ჯუარისა შენისაჲ, რაჲთა იხილონ მოძულეთა ჩუენთა და ჰრცხუენოდის[3*], რამეთუ შენ, უფალი, შემეწიე ჩუენ და ნუგეშინის-მეც ჩუენ". და ვითარცა შემწუხრდა, მას ღამესა ჩუენებით დაადგრა ანგელოზი უფლისაჲ მირეან მეფესა და უჩუენა მას ბორცჳ ერთი არაგუსა წიაღ კერძო, მახლობელად მცხეთასა და ჰრქუა მას: „ესე ადგილი გამოურჩევიეს ღმერთსა. ამას ზედა აღჰმართე[3] ნიში ჯუარისაჲ". და ვითარცა განთენა, უთხრა მირეან მეფემან მღდელთა მათ ჩუენებაჲ იგი ანგელოზისაჲ და სიტყუაჲცა იგი, რომელ ჰრქუა, და ბორცჳცა იგი, რომელი უჩუენა. ვითარცა ესმა ჩუენებაჲ იგი და ადგილიცა იგი იხილეს, სათნო უჩნდა ყოველსა ერსა ბორცჳ იგი, და სიხარულითა და გალობითა დიდითა ყოველთა ერთბამად აღიღეს ჯუარი იგი და აღჰმართეს ბორცუსა მას ზედა მძლჱ ნიში ჯუარისაჲ მცხეთასა მახლობელად, მართლ წინაშე აღმოსავალით, დღესა კჳრიაკესა, აღვსებისა ზატიკის ზატიკსა.

და ვითარცა აღემართა ნიში ჯუარისაჲ ქუეყანასა მას ქართლისასა, მეყსეულად მას ჟამსა დაეცნეს ყოველნი კერპნი, რომელნი (244r) იყვნეს საზღვართა ქართლისათა, და შეიმუსრნეს, და საკერპონი დაირღუეს. ვითარცა იხილეს ესე საკჳრველი საქმჱ და სასწაული, რომელი ქმნა ძლევის-მყოფელმან მან ნიშმან ჯუარისამან კერპთა ზედა, უფროჲს განუკჳრდებოდა საქმჱ ესე და ადიდებდეს ღმერთსა და სიხარულით თაყუანის-სცემდეს პატიოსანსა ჯუარსა. და ყო მირეან მეფემან და ყოველმან ერმან მცხეთისამან შესაწირავი დიდი მას დღესა შინა პატიოსნისა ჯუარისა. და დააწესეს დღესასწაული[4] ძლევით შემოსილისა ჯუარისაჲ აღვსებისა ზატიკის ზატიკსა, დღესა კჳრიაკესა, ყოველმან ქართლმან, ვიდრე დღენდელად დღედმდე[5] და ვიდრე უკუნისამდე.

და იყო რაოდენისამე ჟამისა შემდგომად, მარტჳლიისა უკუანა, იხილეს სასწაული დიდი და საშინელი დღესა ოთხშაბათსა. აჰა ესერა სუეტი ნათლისაჲ სახედ ჯუარისა დგა ზედა ჯუარსა მას და ათორმეტნი ანგელოზნი დაგჳრგვნებულ იყვნეს გარემოჲს მისა, ეგრევე სახედ ათორმეტნი ვარსკულავნი დაგჳრგვნებულ იყვნეს. ხოლო ბორცჳ იგი ჯუარისაჲ ერთ-სახედ კუმოდა სულნელად. და ვითარ ჰხედვიდეს სასწაულსა მას, მრავალნი უღმრთოთაგანნი მოიქცევოდეს და ნათელს-იღებდეს და აღაშენებდეს ეკლესიათა. ხოლო მორწმუნენი უფროჲს განმტკიცნებოდეს და ადიდებდეს ღმერთსა.

და მერმე კუალად იხილეს სხუაჲ სასწაული პატიოსნისა ჯუარისაჲ: ვითარცა ცეცხლი დგა და ვითარცა ალი ეგზებოდა ზედა თავსა ჯუარისასა სამგზის მზისა უბრწყინვალესი, და ვითარცა საკუმილისა რაჲ ნაბერწყალი აღვალნ ძლიერად, ეგრე[6] სახედ იყო: აღვიდოდეს ანგელოზნი და გარდამოვიდოდეს ზე-

[1] ქუეყანისანისასა. [2] წარწყუენულ. [3] აღჰმართჱ. [4] დღჱსასწაული. [5] -მდჱ. [6] ეგრჱ-.
[1*] შდრ. ებრ. 1,13. [2*] შდრ. ფს. 59,6. [3*] შდრ. ფს. 85, 17.

და (244v) პატიოსანსა ჯუარსა. ხოლო ბორცჳ იგი ჯუარისაჲ იხარებდა ძლიერად და ყოველი ქუეყანაჲ იძრვოდა, და მთათა და ბორცუთა და ღელეთა არმური სულნელებისაჲ აღვიდოდა ცამდე[1], და კლდენი შეიმუსრვოდეს, და სულნელებაჲ დიდძალი მიეფინებოდა ყოველსა ქუეყანასა. და ესე არა ზედამოჲთ იყო და არცა თანა-წარსლვით, არამედ მყოვარ[2] ჟამ. და ჴმანი დიდნი ისმოდეს. და ყოველი იგი ერი ჰხედვიდა მას და ესმოდა ოხრაჲ იგი გალობისაჲ; შეშინდეს და დაუკჳრდა ფრიად[1*], შიშით და ძრწოლით თაყუანისსცემდეს პატიოსანსა ჯუარსა და სიხარულითა დიდითა ადიდებდეს ღმერთსა.

და იყო რაოდენისამე ჟამისა შემდგომად, ვითარცა სასწაულნი და ხილვანი დასცხრებოდეს, ეგრევე ძრვანი იგი დიდ-დიდნი და საშინელნი და-ვე-სცხრეს. და შემდგომად ამისა სხუანი მრავალნი სასწაულნი და ნიშნი იქმნებოდეს ზედა პატიოსანსა ჯუარსა ზეცით გარდამო.

და ჰხედვიდა ყოველი ერი და შიშით და ძრწოლით მივლენედ თაყუანის-ცემად გულსმოდგინედ პატიოსანსა ჯუარსა და სიხარულით ადიდებედ ღმერთსა.

მას ჟამსა იყო ვინმე კაცი ერთი მოშიში ღმრთისაჲ, რომელსა ერქუა რევ, ძჱ მეფისაჲ. და იყო ძჱ რევისი სნეულ და მიწევნულ სიკუდიდ. რამეთუ იგი ხოლო მარტოჲ ესუა, მოიღო იგი და დააგდო წინაშე პატიოსნისა ჯუარისა და ცრემლით ითხოვდა მისგან: „უკუეთუ მომიბოძო ყრმაჲ ესე, გუმბადი აღვაშენო საყოფლად შენდა“. და ვითარცა იგი მწარედ და უწყინოდ ტიროდა წინაშე პატიოსნისა ჯუარისა, მუნქუესვე განიკურნა ყრმაჲ იგი, და (245r) სიხარულითა დიდითა წარიყვანა და ადიდებდა ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა. მერმე მოვიდა აღნათქუემისა აღსრულებად და ყო მადლისა მიცემაჲ და დიდი სიხარული, და გულს-მოდგინედ გუმბადი აღაშენა მცხეთისაჲ რევის ძემან, და წლითი-წლად მოვიდის და აღასრულის მსახურებაჲ იგი პატიოსნისა ჯუარისაჲ. და მიერითგან უფროჲსღა და უმეტეს მოვიდოდეს სნეულნი მრავალნი და უძლურნი და განიკურნებოდეს და სიხარულით ადიდებდეს ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა.

იყო ვინმე ჭაბუკი ერთი და ორნივე თუალნი დადგომილ იყვნეს. მოვიდა და შეუვრდა პატიოსანსა ჯუარსა და ევედრებოდა იგი გულს-მოდგინედ. და შემდგომად შჳდისა დღისა აღეხილნეს თუალნი მისნი და სიხარულით ადიდებდა ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა.

დედაკაცი ვინმე იყო მარადის გუემული სულითა უკეთურითა, და ეგოდენ გუემაჲ მოიღო, რაჟამს პატიოსანსა ჯუარსა შეამთხუევედ, სამოსელსა ჯუარისასა მოაპებნ. და იყო მეათოთხმეტისა დღისა შემდგომად განიკურნა დედაკაცი იგი და წარვიდა იგი ფერჴითა თჳსითა სიხარულით, ადიდებდა ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა.

კუალად იყო ვინმე დედაკაცი სხუაჲ, და ესუა მას ძჱ და მეყსეულად დასწყვდნა ყრმასა მას; და აღიქუა იგი დედამან მისმან, მოიღო იგი და დააგდო წინაშე პატიოსანსა ჯუარსა, და იდვა ყრმაჲ იგი მწუდარი წინაშე წმიდასა ჯუარსა დილეულითგან[2*] ვიდრე მწუხრადმდე[1], ხოლო დედაჲ ყრმისაჲ მის ტირილით ილოცვიდა წინაშე პატიოსნისა ჯუარისა. და ეტყოდეს (245v) მას მუნ მდგომარენი: „მომკუდარ არს ეგე. წარიღე და დაჰმარხე[3] და ნუღარა აწყი-

[1] -მდჱ. [2] მყუვარ. [3] დაჰმარხჱ.

[1*] შდრ. ფს. 47, 6. [2*] შდრ. ფს. 54, 18.

ნებ!“ ხოლო მან არა წარიკუეთა სასოებაჲ, არამედ უფროჲსადღა საწყალობელად ცრემლოოდა და ითხოვდა შეწევნასა. და მწუხრისა ოდენ ჟამსა სულნი უკუნ-იხუნა ყრმამან მან და თუალნი აღიხილნა. და შემდგომად სამისა დღისა განკურნებული წარიყვანა იგი დედამან თჳსმან და ადიდებდა ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა. და ვითარცა იხილ[ნ]ს ყოველთა სასწაულნი ესე დიდებულნი პატიოსნისა ჯუარისანი[1], მრავალნი უშვილონი მოვლენედ და ილოცვედ მისგან შვილიერებასა და შვილითა განმაძღარნი ადიდებედ ღმერთსა და შესაწირავთა და მადლთა მისცემედ პატიოსანსა ჯუარსა. არა ხოლო თუ რომელნი მუნ მივლენედ და მათ ოდენ მიჰმადლებნ სათხოველსა, არამედ მათცა, რომელნი შორს არიედ, გინათუ ბრძოლასა, ღუაწლსა შინა ხადიედ პატიოსანსა ჯუარსა მცხეთისასა, მუ[ნ]თქუესვე მძლე-ექმნ[ნ]იან მტერთა, შეწევნითა პატიოსნისა ჯუარისაჲთა, და დიდითა სიხარულითა მოვიდიან მადლისა მიცემად პატიოსნისა ჯუარისა. მრავალნი უღმრთონიცა ჭირსა შეცვჳეს, ხოლო რაჟამს სარწმუნოვებით ჰხადოდეს პატიოსანსა ჯუარსა მცხეთისასა, მუნქუესვე განერნიან, და სიხარულითა დიდითა მოვიდიან თავყუანის-ცემად პატიოსანსა ჯუარსა, და ნათელი მოიღიან, და სიხარულით ადიდებედ ღმერთსა და პატიოსანსა ჯუარსა. ხოლო სხუანი მრავალნი მრავალსა ჭირსა შეცვჳეს და ვედრებითა პატიოსნისა ჯუარისაჲთა განერნიან, და მრავალნი სნეულნი პირად-პირადითა სენითა მოვლენედ ვედრებად (246r) პატიოსნისა ჯუარისა და განიკურნებიედ ვიდრე დღენდელად დღედმდე[2]. და სხუანიცა სასწაულნი იქმნებოდეს წინაშე პატიოსნისა ჯუარისა ზეცით გარდამო ღმრთისა მიერ, რომელნი არა დაწერილ არიან წიგნსა ამას. ხოლო ესე ოდენ დაიწერნეს საქებელად ღმრთისა და სადიდებელად პატიოსნისა ჯუარისა და რაჲთა ჩუენ ყოველნი ვადიდებდეთ მამასა და ძესა და წმიდასა სულსა, რომლისაჲ არს დიდებაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ[3].

## [თავი ႨႧ]*

### წიგნი, რომელი დაწერა მირეან მეფემან ქართლისამან ჟამსა სიკუდილისასა, აღწერა ჴელითა იაკობ მთავარებისკოპოსისაჲთა და მისცა სალომეს უჯარმელსა, ძის ცოლსა თჳსსა, რომელი მეცნიერ იყო ყოველსავე ჭეშმარიტად

და იყო ჟამსა მას, რომელსა მოიჳსენა უფალმან ქუეყანაჲ ესე ჩრდილოჲსაჲ, დაბნელებული ცოდვითა და სავსე ცთომითა ეშმაკისაჲთა, ვიყვენით ჩუენ ვითარცა ცხოვარნი კლვადნი[1*], რამეთუ ვარ მე ოც და მეათექუსმეტჱ მეფჱ, ვინაჲთგან მამანი ჩუენნი მოივლინნეს ვიდრე დღეთა ჩემთამდე და შეჭამნეს შვილნი მათნი მსხუერპლად კერპთათჳს[2*] საძაგელთა და უბრალოჲ იგი ერი ქუეყანისაჲ მის, და რომელნი შვილთა მათთა, ვითარცა თივასა, თიბდეს მამანი ჩუენნი, რაჲთა სათნო-ეყვნენ კერპთა, და უფროჲს ხოლო ორთა მათ მთათა, არმაზისა და ზადენისა, რომელთა ქვანიცა მათნი დაულტვან[4] სისხლითა ჩჩვლთაჲთა. და ღირსცა არიან მთანი იგი ასპოლვად ცეცხლითა, რისხვითა ღმრთისამიერითა.

ხოლო ოდეს მოიწია ჟამი და მოვიდა ნეტარი ესე დედაკაცი, მოციქული და მახარებელი ძისა ღმრთისაჲ, წმიდაჲ ნინო, პირველ ვითარცა ტყუე, ვი-

---

[1] ჯ̃ჲ. [2] -მდჱ. [3] სწერია სრულად. [4] დაულთვან.
* ფს. 43, 23. [2*] შდრ. ფს. 105, 37.
[1*] შდრ. გვ. 31.

თარცა უცხოჲ და ვითარცა მწირი, ვითარცა შეუწევნელი[1*] (246v), ვითარცა უსმი და უტყჳ, რომელიცა სწ მექმნა ჩუენ ტყუე იგი დედოფალ, უცხოჲ იგი — დედა, შეუწევნელი—შესავედრებელ ყოველთა, და უტყჳ იგი—ქადაგ ძლიერ და მეცნიერ დაფარულთა ჩემთა გულის სიტყუათა, ამან წმიდამან აღანთო გულსა ჩემსა სანთელი ნათლისაჲ და შუვაღამეს ოდენ მეჩუენა მე მზჱ მბრწყინვალჱ, ქრისტე ღმერთი ჩუენი, რომლისა ნათელი მისი არა მოაკლდეს უკუნისამდე. და მექმნა ჩუენ მოძღუარ და შემრთნა ჩუენ ერსა ქრისტესსა ნათლის-ღებითა წმიდითა და პატიოსნისა ძელისა თავყუანის-ცემითა. და მომცა ჩუენ შჯული ახალი ცხორებისაჲ და სიხარულისაჲ და ღირს-მყვნა გემოჲს-ხილვად საიდუმლოთა უხრწნელთა ზეცისათა. მე ვიქმენ მორჩილ ბრძანებათა მისთა, რომელიცა მასწავა და აღვაშენე ეკლესიაჲ სალოცველად სამოთხესა მას მამათა ჩემთასა, და მას შინა სუეტი ესე ნათლისაჲ, რომელიცა მე ყოვლად ვერ შეუძლე[1] ყოვლითა ძალითა და ცნობითა კაცობრივითა, ხოლო ღმერთმან მაღალმან მოავლინა ერთი მსახურთა მისთაგანი და წამის-ყოფითა მისითა ქუეყანით ცად აღიწია. და თჳთ თუალნი თქუენნი ხედვენ საშინელებასა და საკჳრველებასა მისსა და მერმე[2] კურნებათა მათ მისთა. და ოდეს მაუწყა ამაღლებაჲ, წარვავლინენ ხურონი ძიებად ხესა. და ვითა რპოვეს ხჱ ერთი მარტოჲ,, მდგომარჱ კლდესა ზედა, რომლისადა არა მიხებულ იყო ჴელი კაცისაჲ, არამედ მონადირეთაგან სმენით გუესმინა სასწაული ხისაჲ მის, რამეთუ ოდეს ირემსა ეცის ისარი, მიივლტინ ძირსა მას ქუეშე[4], რომელსა ზედა დგა ხჱ იგი, და სწრაფით ჭამნ თესლსა მას მის ხისასა ჩამოცჳვნებულსა და სიკუ(247r)დილისაგან განერის.

ესე მითხრიან და ვიყავ დაკჳრვებულ ამისთჳს. მოვჰკუეთე მე ხჱ იგი და შევქმნენ მისგან სამნი ჯუარნი: ერთი ესე, რომელ ზეცით იყო სასწაული მისი, და ერთი აღვჰმართე ადგილსა მას, სადა-იგი მხილებაჲ უფლისამიერი ვიხილე, მთასა[5] ზედა თხოთისასა, ხოლო ერთი იგი ქალაქსა უჟარმას, რომელი წარიღო სალომე. და აღვაშენე ეკლესიაჲ მაყულოვანსა მას შინა ნინოჲსსა, და ვქმენ მას შინა საქმჱ, ქმნული უჩინოჲ და ცხადი, დიდებაჲ მაყულოვანთა მათ, რამეთუ არა გამოვაჴუ ფურცელი ერთიცა მათგან, არამედ ხარისხითა გარე[6]-შევიცვენ, რამეთუ მეხილვნეს მრავალნი სასწაულნი მას შინა და კურნებანი დიდნი. და აღვაშენე ზემოჲ ეკლესიაჲ თავისა ჩემისათჳს ქვითა და ერისა სიმრავლითა, რამეთუ ქუემოსა ეკლესიასა ერქუა „წმიდაჲ წმიდათაჲ“ და ყოვლადვე ვერ ვიკადრებდი კართა მისთა განხუმად თჳნიერ ხოლო დღესა კჳრიაკესა, არცა შესლვად ვინ იკადრებდა თჳნიერ მღდელთასა, რომელნი გალობედ მას შინა, რამეთუ შიში დიდი დაცემულ იყო ყოველსა ზედა კაცსა სუეტისა მისგან ცხოველისა. და ჰხედვიდა ყოველი კაცი სუეტსა მას ვითარცა ძალსა ღმრთისასა. და მიხედვადცა ვერ ეძლო კაცთა სართულსა მისსა, რომელსა თჳთ ვხედავთ. და ვერ ვიკადრე[7] წინაშე მისსა აღმოკუეთად მიწაჲ სამარედ ჩემდა, რაჲთამცა დავსხენ ჴორცნი ჩემნი მის წინაშე, რამეთუ მეშინოდა მისგან ცოდვისა ოდენ მოქმედსა. და შევიმზადე ზემო საფლავი ჩემი, რაჲთა თუალსა მისსა მივჰრიდო და წყალობასა მისსა მივემთხჳო აღდგომასა. (247v) და ვითარცა შევიმზადე კეთილთა ღმრთისათა განსრულებასა ჩემ ზედა და ვიტყოდე, ვითარმედ: „შევჰვედრო სული ჩემი დედასა ჩემსა წმიდასა ნინოს“, ხო-

---

1 შეუძლჱ. 2 მერმჱ. 4 ქუეშჱ. 5 მთასა] მთა მთასა. 6 გარჱ-. 7 ვიკადრჱ.

1* შდრ. ფს. 87,5.

ლო წმიდამან მან შეჰვედრა სული თჳსი უბიწოჲ ჴელთა დამბადებელისა თჳსისათა, რამეთუ აღასრულა ყოველივე მცნებაჲ ღმრთისაჲ და სწავლაჲ წმიდისა მის დედის ძმისა მისისა, მამისა ჩუენისა პატრიაქისაჲ და დაგუაობლნა ჩუენ ახლადშობილნი ჩჩჳლნი უმეცარნი. და ფრიად შევძრწუნდი სულითა ჩემითა და ყოველი ნათესავი ჩრდილოჲსაჲ აღივსო მწუხარებითა, რამეთუ აღმო-ოდენ-სრულ იყო მზჱ სიმართლისაჲ და მო-ოდენ-ფენილ იყო ჭეშმარიტი. და დაფარა ღრუბელმან წმიდაჲ ნინო. ხოლო წმიდაჲ იგი ყოვლადვე ნათელსა შინა არს და ყოველთა განგუანათლებს. ხოლო მე განვიზრახე წმიდაჲ იგი გუამი მისი რაჲთამცა წარმოვიღე გულს-მოდგინებითა დიდითა აქა, წინაშე სუეტსა ნათლით შემოსილსა და არა ვპოვე ღონე ყოვლადვე, რამეთუ ვერ განძრეს ორასთა კაცთა მცირე იგი ცხედარი, რომელსა ზედა შეისუენა წმიდამან და სანატრელმან ნინო. მაშინ დავჰმარხეთ წმიდაჲ იგი გუამი მისი ყოვლადვე დიდებულისაჲ ბოდს, დაბასა კახეთისასა[1]. და ვეგლოვდით სიობლესა ჩუენსა ოც და ათ დღე[2] ყოვლითურთ სამეუფოჲთ ჩემით. და აღვაშენე მას ზედა ეკლესიაჲ და განვადიდე ფრიად, და მისითა მეოხებითა მაქუს სასოებაჲ ძისა ღმრთისაგან და სარწმუნოვებასა ზედა დაუსაბამოჲსა ღმრთისა მამისასა და ყოვლად ძლიერისა ძისასა და ცხოველს-მყოფელისა სულისა წმიდისა უკუდავისასა. და ვეძიებ და მოველი აღდგომასა მკუდრეთით და შევჰვედრებ სულსა ჩემსა (248r) ქრისტეს მეუფისადა[3], რომლისაჲ არს დიდებაჲ, სიმტკიცე და ძლიერებაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ“.

### ანდერძი მირეან მეფისაჲ ძისა თჳსისა მიმართ რევისა და ცოლისა თჳსისა ნანაჲსა*

აჰა ესერა მე წარვალ, ვინაჲცა მოვედ, ხოლო შენ, ნანა, უკუეთუ გეცეს მოცალებაჲ ცხორებისაჲ შემდგომად ჩემსა, განყავ სამეუფოჲ ჩემი ორად და მიიღე სამარხვოსა წმიდისა ნინოჲსსა ჟამთა შეცვალებისათჳს, რაჲთა არა შეირყიოს უკუნისამდე[1*] ადგილი იგი, რამეთუ არა მეფეთა საჯდომი არს, მწირ არს ადგილი იგი. ეგრევე ვჰვედრებ მთავარებისკოპოსსა, რაჲთა დადვას დიდებაჲ მის ადგილისაჲ, რამეთუ ღირს არს პატივის-ცემისა. ხოლო ძესა თჳსსა ასწავებდა: აჰა ესერა შეიცვალა ბნელი ჩუენი ნათლად და სიკუდილი ჩუენი — ცხორებად. აწ სადაცა ჰპოვნე ქუეყანასა შინა შენსა ვნება(ნი) იგი ქართლისანი, მაცთურნი კერპნი, ცეცხლითა დაწუენ და ნაცარი მათი შეასუ მათ, ვინ მათ ეგლოვდეს! და ესე ამცენ შვილთა შენთა, რამეთუ მე ვიცი იგი, მწრაფლ კავკასიათა შინა ვერ დაილევიან. ხოლო შენ ესრე ჰყოფდ: თავი შენი შეჰვედრე[4] სუეტსა მას ზეგარდამო-დიდებულსა და პატიოსანსა ჯუარსა ცათა შინა ჩინებულსა და იყავნ შენი მისლვაჲ მიწად ძილად საუკუნოდ სარწმუნოვებასა ზედა წმიდისა სამებისასა, ამენ.

წიგნი ქართლისა მოქცევისაჲ, რომლითა ღმერთმან ნათელი გამოაბრწყინვა, დასაბამი წმიდათა ეკლესიათა გამობრწყინვებისაჲ, ძალთა ზეცისა მგა. . . . . : [აღყ]უავილდა უბიწოჲ სარწმუნოვებაჲ შეუძრავი კედ . . . . . ქრისტესსა. ესე ჩუენისა... (248v) სულისაჲ, ვითარცა ტალანტი წინამძღუართაგან დაფარული, შემდგომად მრავალთა ჟამთა და წელთა ვპოვეთ**.

---

1 ასეა. 2 დღჱ. 3 მეუფისათა. 4 შეჰვედრჱ.
1* შდრ. ფს. 111, 6.
* შდრ. გვ. 31. ** გადამწერის ანდერძისათვის ნ. გვ. 20.

# ცხორებაჲ და განგებაჲ წმიდისა იაკობისი, რომელი ეპისკოპოს იქმნა ქალაქსა ნასიბინს

მოსე[1] დიდმან წინაჲსწარმეტყუელმან, რომელმან განაპო ზღუაჲ მეწამული და განიყვანნა ჴმელსა ძენი ისრაჱლისანი[1*] და აღმოუცენა წყალი უდაბნოსა ურწყულსა კლდისაგან ჴმელისა[2*] და განაძღო ბევრეული იგი ერი, და აღვიდა მთასა სინასა გარდამორთუმად მათა წიგნი შჯულისაჲ[3*]. და ვიდრე გარდამოსლვადმდე[2] მისა ულმრთო იქმნა ერი იგი. და იქმნეს თავისა მათისა კერპი და თაყუანის-სცეს მას[4*]. ამან წინაჲსწარმეტყუელმან ესე ყოველი არა თუ თავით თვ[სით] რაჲმე ყო, არამედ ღმრთისა მოწყალები[თა], რომელი-იგი მის ზედა გარდამოჴდა, მის მიერ შემძლებელ იყო ამას ყოველსა საქმედ. და მე ვითარ შემძლებ[ელ] ვიქმნე აღებად პირისა ჩე[მისა] და აღძრვად ენისა ჩემისა სიტყუად, არამედ მინდობითა ძალსა (წმიდასა მას) და შეწევნითა მისითა აღვძრა ენაჲ ჩემი და ვიტყოდი სათნოვებათა აბელისთა და ღმრთისმოყუარებათა ენუქისთა და სიმართლესა ნოვესსა და სიწმიდით მღდელობასა მელქიზედეკისსა და სარწმუნოვებასა აბრაჰამისსა და მოთმინებათა მისთა და სტუმართმოყუარებასა და შესაწირავთა მისთა მრავალთა და სათნოვებათა მისთა, მოთმინებასა იობისსა მოწევნულთა მათთვს მის ზედა, მადლობასა მისსა და სიყუარულსა მას მისსა უცხოთა მიმართ და გლახაკთა განურისხველობასა.

და კუალად მეგულების მე თხრობად ცხორებაჲ წმიდისაჲ ამის და სასწაულთა საქმენი წმიდისა[3] ამის კაცისანი[4] და ვითხოვ შეწევნასა ღმრთისასა, რაჲთა მომცეს მე ძალი აღწერად ჭეშმარიტებით და სიმართლით. და მნებავს, რაჲთა იყოს ცხორებაჲ ესე ღირსსა და არზანიგსა ადგილსა, რაჲთა ყოველნი, რომელნი იკითხვიდენ მას, მოწრაფე[5] იყვნენ მიმსგავსებად საქმეთა ამ[ის] წმიდისათა.

და აწ ლოცვითა მისითა ვითხოვ (249r) ღმრთისაგან წყალობასა და ვიწყებ მე თხრობად ცხორებასა მისსა.

ნასიბინი ქალაქი საზღვარსა ზედა არს სპარსეთისასა და ბერძენთასა. და პირველ მისა ხარკსა წარიღებდეს მეფენი ბერძენთანი, რამეთუ მათსა ჴელმწიფებასა ქუეშე იყო.

იყო ქალაქსა ამას შინა კაცი ერთი მონაზონი, რომლისა სახელი — იაკობ. და სიყრმითგან მისით აღეღო უღელი იგი მონაზონებისაჲ ქედსა ზედა მისსა. და იყოფვოდა იგი განშოვრებულთა უდაბნოთა და თავსა ზედა მთათასა დაყუდებულ იყო. და სიცხესა ზაფხულისა[სა] მზესა ქუეშე[6] დასწუვიდა თავსა თვსსა. არა შევიდოდა იგი სართულსა ქუეშე საგრილად მზისათვს, ხოლო ზამთრისა დღეთა იყოფვინ იგი ქუაბსა შინა ერთსა ფრიად იწროსა, რომელსა ვერ განემართებოდა. და არცაღა იყო საზრდელი მისი იფქლისა და ქრთილისაგან, გინა რომლისაგანვე, რომელი იქმნების შრომითა ჴელთაჲთა. არამედ მხლისაგან ველურისა უდაბნოჲსა იზარდებოდა და ნაყოფთაგან ხეთა ველურთაჲსა, რომელთა ზედა კაცი არა შრომილ არნ, არცა მორწყულ არნ, ამათგან იყო ცხორებაჲ გუამისა მისისაჲ შემდგომად ღმრთისა. და სამოსლად მისა იყო თმისაგან თხათაჲსა ქსოვილი და საბლარდნელად მისა იყო ფლასი ერთი მცირჱ. და ფრიად შეაიწრებდა თავსა თვსსა, დასცემდა და და[ა]მორჩილებდა გო-

[1] მოსჱ. [2] -მდჱ. [3] წმიდისაჲ. [4] კაცისაჲ. [5] მოწრაფჱ-. [6] ქუეშჱ.

[1*] გამ. 14, 21—22. [2*] გამ. 17, 6. [3*] გამ. 19,3—5. [4*] გამ. 32, 1—9.

ნებასა, რამეთუ ცხოვნდებოდა იგი ანგელოზებრ ქუეყანასა ზედა. და ხილვაჲ მისი იყო სადიდებელად ღმრთისა, ვითარცა მოციქული იტყჳს, და ყოველსა ჟამსა იცვალებოდა დიდებითი დიდებად ხილვაჲ მისი. და იყო იგი მხიარულ და სიტყუად მისა იყო დიდებაჲ ღმრთისაჲ. და სიმშჳდითა გულ[ი]სა მისისაჲთა მოიგო დიდი კადნიერებაჲ წინაშე ღმრთისა, ვიდრემდის ყოველსა სათხოველსა, რომელსა ითხოვდა ღმრთისაგან, მუნქუესვე მიეცემოდა მას დაუბრკოლებელად ყოველსა ჟამსა. ევედრებოდა ლმობიერად ღმერთსა და ითხოვდა მას, რომელი ჯერ-არს ღმრთისაგან თხოვად, რომელ არს შენდობაჲ და მოტევებაჲ ცოდვათაჲ, წყალობაჲ და მადლობაჲ ღმრთისაჲ (249v) გარდამოსრულ იყო მის ზედა. და ასწავებდა გზასა მას ჭეშმარიტებისასა და იგინი არა ერჩდეს სწავლასა მისსა. მაშინ ჰბასრობედ მათ და ეკიცხევედ საქმისა მისთჳს, რომლითა ეშმაკსა განელიგვნეს გონებანი მათნი, დაუტევეს დამბადებელი და ჰმონებდეს დაბადებულთა. მას ჟამსა აღეგზნა გულსა ამის წმიდისასა შური საღმრთოჲ, ვითარცა ელია წინაჲსწარმეტყუელისასა, იხილნა რაჲ კაცნი წარწყმედასა შინა კერპთმსახურებისასა, ვითარცა ელია ისრაჱლნი. გარდამოჴდა იგი მიერ მთით, სადა-იგი დამკჳდრებულ იყო, და წარემართა იგი სპარსეთა, რაჲთამცა მოიხილა ნერგი იგი ქრისტეანობისაჲ[1], რაჲთა ულოცოს მათ და ასწაოს და განამტკიცნეს იგინი სარწმუნოვებასა ზედა უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესსა და რაჲთა არა შეიცვალნენ ჭეშმარიტებისაგან სიცრუვედ და წარწყმდენ იგინი საუკუნოდ. და ვითარცა მიიწია იგი კარად ქალაქისა ერთისა, რომელსა ეწოდა ბედა, რომელი იყო საზღვართა შინა სპარსეთისათა, და იყო კარსა ზედა ამის ქალაქისასა წყაროჲ ერთი აღმომდინარჱ, რომლისაგან იყო ცხორებაჲ ქალაქისაჲ მის. და მონაზონი ერთი თანა-წარჰვიდოდა კარსა მის ქალაქისასა. და იხილა, ქალები მრავალი წყაროსა მას ზედა რცხიდეს სამოსელსა მათსა და ტკეპნიდეს იგინი ფერჴითა მათითა, აღმოხუეწილნი[2] ურცხჳნოდ სამოსლითა მათითა. და ვითარცა იხილეს მათ მონაზონი იგი, არა თუ თავნი და წჳვნი მათნი მოიბურნეს სამოსლითა ქალთა მათ, არამედ იწყეს ჴმითა მაღლითა სიცილად და ჰბასრობდეს და ეკიცხევდეს მას. არცა შეირცხჳნეს მისგან, ვითარცა მოხუცებულისა, და არცა შეიკდიმეს სქემისა მისგან პატიოსნისა, რომელი ემოსა წმიდასა ბერსა, არამედ თუალითა ურცხჳნოჲთა ჰხედვიდეს და ჴმობდეს მის ზედა სიტყუთა უშუერითა და საქიქელითა, ბილწად და უგუნურად ეცინოდეს მას. მაშინ, ვითარცა (250r) იხილნა იგინი წმიდამან ბერმან ესევითარსა ურცხჳნოვებასა და სილირბესა შინა და ესმა მას, რომელსა იგინი ჴმობდეს მისა მიმართ, შეწუხნა იგი ფრიად მათთჳს. და ენება, რაჲთა ძალითა ღმრთისაჲთა აჩუენოს მათ ზედა სასწაული, რაჲთა მოაქცინეს იგინი ამის ესევითარისაგან სიწბოჲსა და ურცხჳნოვებისა. და დაწყევა წყაროჲ იგი და მუნქუესვე განჴმა. და კუალად დასწერა ჯუარი ქალებსა მას და მუნქუესვე დაშავნა სისპეტაკჱ პირთა მათთაჲ და იქმნა, ვითარცა ყორნისა ნაკრტენი. და განსპეტაკნა სიშავჱ თმათა მათთაჲ და იქმნა იგი სპეტაკ, ვითარცა თოვლი. და იქმნნეს ხატნი მათნი, ვითარცა ფურცელი ლეღჳსაჲ, რაჟამს ეცის მყინვარი, და ესრეთ საზარელ და საშინელ იყო ხილვაჲ მათი.

მაშინ, ვითარცა იხილა ქალებმან მან პირები და თმაჲ ერთმან ერთისაჲ, ვითარ-იგი მყისა შინა საქიქელ იქმნნეს და რამეთუ განჴმა წყაროჲ იგი, იწრა-

[1] ქ͠ჱანობისაჲ. [2] აღმოხუეწიინი.

ფეს და შევიდეს ქალაქად და აუწყეს მოქალაქეთა ყოველი ესე ყოფილი. ხოლო იგინი შეკრბეს მყისა შინა და გამოვიდეს ძიებად მონოზნისა მის და სდევდეს მას მოწრაფებით. და ეწინეს მას, რამეთუ თანა-წარსრულ იყვნეს იგინი ქალაქსა მას. და ვითარცა ეწინეს მას, დაცჳვეს ყოველნი წინაშე საკჳრველისა ბერისა, თავყუანის-სცემდეს და ამბორს-უყოფდეს ფერჴთა მისთა, რაჲთამცა ამით ვითარ დააცხრვეს გულისწყრომაჲ მისი. ხოლო ბერმან ვითარცა იხილნა იგინი, შეეწყალნეს იგინი, რამეთუ ეგევითარითა ცრემლითა ტიროდეს წინაშე მისა და იტყოდეს: ჵ წმიდაო მამაო, ცხორებაჲ ამის ქალაქისაჲ ამის წყაროჲსაგან არს, რომელსაცა ზედა დაშენებულ არს; და უკუეთუ ესე განჴმეს, ყოველი ესე სული მოისრვის წყურილითა და ქალაქი აღოჴრდეს[1*]. არამედ შეიწყალე[1] ურიცხჳ ესე კრებული და ნუმცა წარეწყმდებით უგუნურებითა ამათ ქალთაჲთა, რომელთა აქუს ნაყოფი კადნიერებისა მათისაჲ, და ცოდვასა მათსა ნუ მოჰჴდი ერსა ამას, (250v) რომელთა არარაჲ შეგცოდეს. მაშინ მოიქცა წმიდაჲ იგი მუნვე წყაროჲსა თავად და აღიპყრნა ჴელნი თჳსნი ზეცად, ილოცვიდა ღმრთისა მიმართ და იტყოდა: უფალო, ნუ შეურაცხებ უგუნურებასა ამათსა, არამედ შეუნდვე მათ და კუალად უბრძანე წყაროსა ამას, რაჲთა მდიდრად აღმოეცემოდის, ვითარცა პირველ და უფროჲს მისსა, რაჲთა ჰრწმენეს მათ სახელი შენი წმიდაჲ და აღგიარონ შენ მხოლოჲ სახიერი ღმერთი. და მუნქუესვე კუალად აღმოეცა წყაროჲ იგი პირველისა ფრიად უფროჲს, ვითარცა ღრმისაგან დიდისა. და ვითარცა იხილეს მოქალაქეთა ესე სასწაული, ამბორს-უყოფდეს ტირილით ფერჴთა მისთა და ევედრებოდეს მას, რაჲთა ქალებსაცა მას ულოცოს და კუალად ეგნენ. ხოლო მოქალაქენი ესე ყოველნი გარდაექცინეს ეშმაკსა ქრისტეანობისაგა(ნ) წარმართობად. და უბრძანა [მათ] ბერმან, რაჲთა დაუტევონ (შჯული) წარმართობისაჲ და ჰმონებდენ ქრისტესა ღმერთსა ჩუენსა და აღაშენნენ ეკლესიანი. მაშინ სურვიელად შეიწყნარეს სწავლაჲ ბერისაჲ სასწაულთა მათთჳს, რომელნი იხილნეს მისგან, და ყოველნი იგი ვიდოდეს მის თანა და ეძიებდეს ადგილსა საეკლესიოდ. და ვითარცა გამოიძიეს ადგილი, მუნქუესვე მრავლითა გულს-მოდგინებითა აღაშენეს ეკლესიაჲ და მოიქცეს ყოველნი სიხარულით ქრისტეანედვე. გამოურჩინა და დაუდგინნა მათ ხუცესნი და დიაკონნი. კუალად ევედრნეს იგინი ქალებისა მისთჳს განკურნებად. და უბრძანა მათ, რაჲთა მოიყვანნენ მისა და შჯული დაუდვას მათ არღარა კადრებად ეგევითარსა ურცხჳნოვებასა, რაჲთა სიმდაბლით ვიდოდიან, წიწვით და მორცხუედ იქცევოდიან, ვითარცა ჯერ-არს დედათა. ხოლო იგინი არა მოვიდეს მისა სირცხჳლითა და დაუტევნა იგინი, ვითარცა იყვნეს, უმჯობესისათჳს სულთა მათთაჲსა და სიწმიდით*... (251r) წინაშე მათსა, მეკარეთა ვერ იკადრიან დაყენებაჲ მისი. ეგრეთვე წმიდასა ამას, ყოველი, რომელი უნდა ღმრთისაგან, მოსცემდა მას ღმერთი დაუპრკოლებელად. ამისა შემდგომად განვიდოდა იგი კართა თანა ქალაქისა რომლისათამე და იხილნა კრებულად გლახაკნი მთხოველნი. და ვითარცა იხილეს იგი შორით მომავალად, აღდგეს იგინი მყისა შინა და განსხირპეს ერთი მოყუასთა მათთაგანი ქუეყანასა ზედა და დაბურეს იგი ზეწრითა მსგავსად მკუდრისა. და ვითარცა მოიწია მათა, ევედრებოდეს მას, რაჲთა ლოცვაჲ მკუდრისაჲ აღასრულოს მის ზედა ბერმან და დაჰმარხონ იგი. ხოლო წმიდამან შეიწყნარა ვედრებაჲ იგი მათი და

1 შეიწყალჱ.
1* შდრ. ფს. 9,7.
* აქ ხელნაწერს აკლია ერთი ფურცელი.

დადგა აღმოსავალით და ევედრებოდა ღმერთსა, რაჲთა შეუნდვნეს მას შეცოდებანი მისნი და შეჰრაცხოს იგი რიცხუსა წმიდათასა სასუფეველსა ცათასა. და ვითარცა ევედრა ქრისტესა სულისა მისისათჳს, რომელი მკუდრად შეერაცხა და იყო იგი ცოცხალ, შეიწირა ქრისტემან ლოცვაჲ იგი ბერისაჲ და სული იგი გამოიყვანა ჴორცთაგან და წარიყვანა იგი სასუფეველად, რომლისათჳსცა წმიდაჲ იგი ევედრებოდა; აღუსრულა თხოვაჲ მისი და არა უგულებელს-ყო იგი, დაღაცათუ არა გამოსრულ იყო სული იგი ჴორცთაგან, ლოცვითა ბერისაჲთა გამოიყვანა იგი და ზეცად წარიყვანა. ხოლო ვითარცა აღასრულა ბერმან ლოცვაჲ თჳსი მის ზედა, უბრძანა მათ დამარხვაჲ და თჳთ წარემართა გზასა თჳსსა. და ვითარცა განეშორა მათგან, იწყეს მოყუასთა მის მკუდრისათა სიცილით და ბასრობით ჴმობად მისა, რაჲთა აღდგეს და წარვიდენ ერთობით გზასა თჳსსა. და ვითარცა მრავალგზის უკმეს და არა იყო სმენა, ჰგონებდეს, ვითარმედ მირულებულ არს. და მივიდა ერთი მათგანი განღჳძებად მისა და ვითარცა აღჰჴადა ზეწარი პირსა მისსა, იხილა ფერი მიწისაჲ პირსა ზედა მისსა. მყის დასდვა ჴელი საყნოსელთა მისთა და პოვა იგი, რამეთუ განცივებულ იყო და საშუმინველი დამცხრალ იყო ცხვრთაგან მისთა. და ვითარცა იხილა, რამეთუ ცხოველებაჲ განშორებულ იყო მისგან, (251v) მყის აუწყა მოყუასთა, ვითარმედ ესე მომკუდარ არს. და ვითარცა ესმა ესე სხუათა მათ ყოველთა, მყის დევნა-უყვეს წმიდასა მას[1], ეწინეს და დაცვეს წინაშე მისსა და ამბორს-უყოფდეს ჴელთა და ფერჴთა მისთა და ტირილით ლმობიერად ევედრებოდეს მას, რაჲთა შეუნდოს მათ უგუნურებაჲ მათი, რომელი ყვეს მისა მიმართ სიცოფითა სიგლახაკისაჲთა. და აუწყეს მას მოყუსისა მის მათისათჳს, ვითარ იგი ცოცხალი განესხირპა და აწ მკუდარი პოვეს და რაჲთა კუალად აგოს სული მისი მისავე. ხოლო ბერსა, ვითარ ესმნეს სიტყუანი ესე მათგან და რამეთუ ტიროდეს წინაშე მისსა, შეეწყალნეს იგინი და კუალად იქცა მათ თანავე და მივიდოდა და დადგა მკუდარსა მას ზედა და აღიპყრნა ჴელნი თჳსნი ზეცად და ევედრა ღმერთსა, რაჲთა კუალად აგოს სული კაცისაჲ მის ჴორცთავე მისთა. და სული იგი, რომელ ლოცვითა ბერისაჲთა განსრულ იყო კაცისა მისგან, ლოცვითავე მისითა კუალად ეგო გუამსავე მისსა. და აღდგა მკუდარი იგი და იწყო გალობად მოყუასთა მისთა მრავლითა ტკივილითა და ეტყოდა: იხილენ უფალმან და საჯენ ჩემ შორის და თქუენ შორის, რამეთუ გამომიყვანეთ მე სასუფევლისაგან ცათაჲსა, რომელსა ღირს-ქმნულ ვიყავ ლოცვითა ამის წმიდისაჲთა, და კუალად მაქციეთ მე ქუეყანასავე ამას, სავსესა სიცრუვითა და ზაკუვითა, და დამაკლენით მე კეთილნი იგი საუკუნენი, რომელთა ვერღარა მივემთხუევი უღირსებითა ჩემითა.

ესე სასწაული აღასრულა წმიდამან მან, ვითარცა ყო პეტრე[2] მოციქულმან, რაჟამს-იგი უტყუვეს ანანია და საფირა, ცოლმან მისმან, და მყის მოაკუდინნა იგინი[1*]. ეგრეთვე წმიდასა ამას, ვითარცა უტყუვეს უგუნურთა მათ, ღმერთმან ჭეშმარიტ-ყო ტყუვილი იგი მათი. ხოლო პეტრეს სულმან წმიდამან აუწყა ტყუვილი იგი მათი და მეცნიერებით მოაკუდინნა იგინი, არამედ ბერმან ამან წმიდამან უმეცრებით ულოცა კაცსა მას, ვითარცა მკუდარსა, რამეთუ მკუდარი ეგონა ჭეშმარიტად, (252r) ხოლო ქრისტემან არა უგულებელს-ყო ლოცვაჲ იგი მისი და მკუდარ ჭეშმარიტ ყო იგი. ესე წერილი აღმოიკითხედ[3] უგუნურად მბასრობელთა და დასცხრედ[4] უგუნურად ბასრობისაგან მათისა და შეინანედ!

[1] წმიდათა მათ. [2] პეტრჱ. [3] აღმოიკითხჱდ. [4] დასცხერიდ.
[1*] საქმე 5, 1—10.

ამიერითგან დაუტევოთ ჴსენებაჲ ამისი და მივიცვალოთ სხუათა სასწაულთა და სათნოვებათა მისთა. და შემოკლებულად ვიტყოდით და არა განვაგრძოთ. არიოს — თავი იგი განწვალებისაჲ და მამაჲ ტყუვილისაჲ და დამბადებელი გმობისაჲ, რომელმან მხოლოსა ძესა ღმრთისასა და სულსა წმიდასა აზმნო გმობაჲ და აღლესა ენაჲ მისი, ვითარცა ჴრმალი განმკუეთელი, და იწყო სიცბილითა ტყუვილისაჲთა განწვალებად სამებისა ერთარსებასა და აღავსო ყოველი ეგვპტჱ შფოთითა და წვალებითა სწავლისა მისისა მაკუდინებელისაჲთა და მრავალნი იზიარნა მისსა მას წარწყმედასა, ვიდრემდის განისმნეს გმობანი მისნი ყოველსა ქუეყანასა.

ესე იყო დღეთა კოსტანტინე მეფისა მორწმუნისათა, რომელი-იგი იყო გვრგვნოსანი გვრგვნითა სარწმუნოვებისაჲთა, რომელმან მოაქცია ტყუე იგი ერისა[1] მის ისრაჱლისაჲ, რამეთუ შვილნი ტაძრისა ღმრთისანი მოისრვოდეს ყოველსა ადგილსა წარმართთაგან. ვითარცა იხილა მეფემან ღმრთივ გვრგვნოსანმან შფოთი ესე და განპებაჲ შჯულისაჲ, რომელი აღადგინა არიოს ურჩულომან, ბრძანა მეფემან, რაჲთა მწრაფლ შეკრბენ ყოველნი მღდელთმოძღუარნი, განმგებელნი ეკლესიათანი, ქალაქსა შინა ნიკეაჲსასა, რაჲთა განაგონ შფოთი იგი და წვალებაჲ. და ვითარცა ეუწყა ესე წმიდასა იაკობს მონაზონსა, განემზადა იგიცა აღსლვად ნიკეად ებისკოპოსთა თანა, რაჲთა განაცხადოს შჯული მართლისა სარწმუნოვებისაჲ, ვითარცა მჴედარმან რაჲ ახოვანმან ცხადად აჩუენის ღუაწლსა შინა ახოვნებაჲ თვსი. და რამეთუ ქალაქი ნასიბინი ბერძენთა ჴელმწიფებასა ქუეშე[2] იყო, და ხარკსა ბერძენთა მეფენი წარიღებდეს. და ვითარცა შეკრბა წმიდაჲ ესე კრებული ნიკეას, და წმიდაჲ იაკობ მონაზონიცა იყო მათ თანა, და მრავალი უკუე სიტყვს-გებაჲ იყო შორის მათსა. და კუალად (252v) არიოსს მცბიერსაცა თანა იყვნეს მრავალნი სხუანიცა, რომელნი სიტყვთა ტყუვილისაჲთა შეუდგეს მას და ყოვლად ბოროტის ნებასა მას მისსა მიდრკეს მტერნი იგი ჭეშმარიტებისანი. ხოლო იგინი უკუე ვერ გამოაცხადებდეს ამას წინაშე კაცთა, გარნა მათ ხოლო, რომელნი მათა ზიარ-იყვნეს სიცბილსა მას. და იყვნეს იგინი სავსე ყოვლითა ზაკუვითა და საცთურითა მით ეშმაკისაჲთა და ფარულად, ვითარცა გუელნი, კბენდეს ბრჭალსა კაცთასა; არამედ ძალმან ღმრთისამან და წყალობამან მისმან, რომელი მარადის სცავს წმიდათა მისთა ეკლესიათა და ყოველთა მორწმუნეთა, რომელნი ჰმონებენ მას ჭეშმარიტებით, არა უგულებელს-ყვნა შვილნი წმიდისა კათოლიკე ეკლესიისანი. და იყვნეს არიოსს მცბიერსა თანა შვდნი წინამძღუარნი ბერნი ბოროტნი, რომელნი ტყუვილსა მისსა ტყუოდეს და ნებასა მისსა ეზიარნეს. და იყვნეს სიტყვთა კეთილ და გონებითა — ბოროტ, ვითარცა იტყვს წინაჲსწარმეტყუელი, ვითარმედ: „ერი ესე ბაგითა მათითა მადიდებს მე, ხოლო გულნი მათნი შორად განშორვებულ არიან ჩემგან“[1*]. და კუალად იტყვს იერემია: ;„ჭეშმარიტად მახლობელ ხარ შენ პირსა მათსა და განშორვებულ თირკუმელთაგან მათთა“[2*]. ვითარცა იტყვს წმიდაჲ დავით, ვითარმედ: „პირითა მათითა აკურთხევდეს და გულითა მათითა სწყევდეს“[3*]. და კუალად: „ლბილ იყვნეს სიტყუანი მათნი უფროჲს ზეთისა, და იგინი იყვნეს, ვითარცა ისრის პირნი“[4*]. ესრევე იყვნეს მზაკუვარნი იგი და უკეთურნი, რომელნი ღმობიერად ევედრებოდეს წმიდასა ალექსანდ[რ]ეს პატრეაქსა ალექსანდრიაჲ-

---

[1] ერისაჲ. [2] ქუეშჱ.

[1*] ეს. 29,13. [2*] იერ.? [3*] ფს. 61,5. [4*] ფს. 54, 22.

სასა, რაჲთა შეიწყალოს არიოს და განჰჴსნეს იგი კრულებისაგან მისისა. ხოლო
წმიდასა ალექსანდრეს ეშინოდა უკეთურთა მათგან და უნდა განმარჯუებად
საქმე მათი. და რამეთუ სხუანიცა მრავალნი მოსრულ იყვნეს სიწრფოვებით
შეწევნად მათა უმჯობესისა გონებისათჳს, და ჰრქუეს მათცა წმიდასა ალექ-
სანდროსს: ღმერთი ჩუენი წყალობის-მოყუარე არს და უხარის მას (253r)
წყალობაჲ ცოდვილისაჲ. მიუგო მათ წმიდამან ალექსანდრე: ჭეშმარიტსა
გეტყჳ, შვილნო ჩემნო, ვითარმედ ფრიად გარდარეული ცოდვაჲ არს წყეულისა
შეწყალებაჲ, არიოს მცბიერისაჲ. მაშინ წმიდამან ებისკოპოსმან იაკობ ქალა-
ქისა ნასიბინისამან, რომლისა ცხორებაჲ ესე მიგითხარ, აზრახა წმიდასა კრე-
ბულსა, რაჲთა იმარხონ შჳდ დღე[1] და ყოველთა ღამეთა უძილად, ლოცვით
განათიონ და ესრეთ ევედრნენ ღმერთსა, რაჲთა მსგავსად ნებისა მისისა ყოს
სამწყსოჲსა თჳსისათჳს შვილთა ეკლესიისათა. და ვითარცა ესმა ესე ყოველ-
თა ებისკოპოსთა წმიდისა იაკობისგან, სიხარულით შეიწყნარეს ზრახვაჲ მისი
და იმარხეს შჳდ დღე[1] და შჳდგზის ღამე[2] ათიეს. და მჴურვალედ ევედრნეს
ღმერთსა ნებისა მისისაებრ განგებად სამწყსოჲ თჳსი და უკუეთუ ღირს არს
არიოზ შენდობისა მისმიერისა, გამოუცხადოს მათ. და მოიწია მეშჳდჱ დღჱ[3]
კჳრიაკჱ, რომელსა შინა მოელოდეს სასწაულსა გამოცხადებად მათა არიო-
სის შენდობისათჳს და განჴსნისა. და ვითარ იყო ჟამი შეწირვად მსხუერპლთა
საიდუმლოჲ, ყოველსა კრებულსა აღეპყრნეს ჴელნი მათნი ღმრთისა მიმართ.
მას ჟამსა აჩუენა ღმერთმან სასწაული ძალითა ღმრთეებისა თჳსისაჲთა არიოზს
უშჯულოსა ზედა, რამეთუ მოუწოდეს მას წმიდამან კრებულმან, რაჲთა უკუე-
თუ ღირს იყოს იგი, თანა-დაიხუედრონ ჟამის წირვასა. და ვითარცა აღდგა
იგი საჯდომისაგან თჳსისა და შევიდა იგი გარე-განსავალად განსლვად ბუნე-
ბითსა მას თანანადებსა, მას ოდენ ჟამსა ძალმან ღმრთისამან აჩუენა სასწაული
ესევითარი მის ზედა: ყოველი, რაჲცა-რე[4] იყო მუცელსა მისსა — ნაწლევნი და
გულ-ღჳძლი ფირტჳთურთ — განკრბა განსავალსა მისსა და დაეცა იგი ადგილსა
მას მყრალსა, ვითარცა ღირს იყო, და ბოროტად სულნი წარჰჴდეს რისხვითა
ზეგარდამოჲთა და ლოცვითა წმიდისა მამისა ჩუენისა იაკობ ნასიბინელ ების-
კოპოსისაჲთა, რომელიცა შურითა საღმრთოჲთა (253v) აღიძრა მის ზედა,
ვითარცა ფინეეზ მღდელი, რომელმან მოკლნა ორნი იგი, რომელნი ცოდ-
ვიდეს და მათ ძლით მოისრვოდა ერი იგი ღმრთისაჲ, ხოლო მოკლვამან მათ-
მან დააცხრვო რისხვაჲ ღმრთისაჲ და დაეყენა სიკუდილი, ვითარცა წერილ
არს წიგნსა მას ფსალმუნთასა: „დადგა ფინეეზ, იჴსნნა იგინი, დაეყენა სიკუდი-
ლი, შეერაცხა სიმართლედ თესლითი თესლამდე[5] და მიუკუნისამდე“[1*]. ესრეთ-
ვე ამან წმიდამან მოკლა უშჯულოჲ იგი და მცბიერი არიოზ წყეული საჭურვე-
ლითა ღმრთისამიერითა, რამეთუ ლოცვასა მისსა ღმრთისა მიმართ იქმნა ენაჲ
მისი უმკუეთელეს უფროჲს ყოვლისა მახჳლისა ორპირისა. და მით მოკლა
ბილწი იგი და მცბიერი არიოს წყეული და იჴსნა სამწყსოჲ ქრისტესი წამლისა
მისგან მისისა მაკუდინებელისა და წარმწყმედელისა, ვითარცა წერილ არს: „მო-
ისპენ უღმრთოჲ, რაჲთა არა იხილოს მან დიდებაჲ ღმრთისაჲ“[2*]. შემდგო-
მად სიკუდილისა არიოზ უღმრთოჲსა წმიდაჲ ესე კრებული განიბნია და წარ-
ვიდეს კაცად-კაცადი თჳსა ვანად სიხარულითა დიდითა. და მოიქცა წმიდაჲ
იაკობ საყდარსა თჳსსა ქალაქად ნასიბინდ, ვითარცა მჴედარი რაჲ ახოვანი,

[1] დღჱ. [2] ღამჱ. [3] დღე. [4] -რჱ. [5] თესლამდჱ.
[1*] ფს. 105, 30—31. [2*] ეს. 26, 9.

რომელმან აოტნის[1] მტერნი და მოელინ მოღებად გვრგვნსა მეფისაგან ღუაწლისა მისისათჳს. და ყოველთა კაცთა, რაჟამს ესმოდა სახელი მისი, გზასა ზედა მოეგებვოდეს მას ქალაქებისაგან და ყოვლისა ქუეყანისა, რაჲთა იკურთხნენ მისგან. და შემდგომად მცირედისა ჟამისა დიდმან მეფემან კოსტანტინე მორწმუნემან შეისუენა და ზეცისა გჳრგჳნითა გჳრგჳნოსან-იქმნა ნაცვალად ქუეყანისა. და დაიმკჳდრეს მეფობაჲ მისი ძეთა მისთა შემდგომად მისა.

და ვითარცა ესმა საბურს, სპარსთა მეფესა, ვითარმედ მეფჱ კოსტანტინე გარდაიცვალა და ძეთა მისთა დაიპყრეს მეფობაჲ მისი, აღზუავნა გონებითა და განიმზადა გუნდი თჳსი, რაჲთამცა ბრძოლა-უყო ბერძენთა და მძლავრობითმცა მოუხუნა საბრძანებელნი მათნი. და მოადგა იგი ქალაქსა ნასიბინს ერითა ურიცხჳთა, რამეთუ იყო იგი საზღვარი საბრძანებელისა (254r) მათისაჲ, და ვითარცა იხილა შეზღუდვილად ზღუდითა მტკიცითა, უბრძანა ერსა თჳსსა, რაჲთა მოადგან[2] გარემოჲს მისსა სხუაჲ ზღუდჱ[3] უმაღლესი და აგოს მას ზედა ფილაკავანთა სიმრავლჱ სასროლად ქალაქისა. და კუალად ქმნა ურმები მანქანებითა, რაჲთა ზღუდესა მიადგენ და მით გამოუღონ საფუძველი მისი. და ვითარცა ესე ყოველი ქმნეს და ვერარაჲ ირგეს ამით, რამეთუ ლოცვაჲ წმიდისა იაკობისი სძლევდა ყოველთა სივერაგეთა მანქანებისა მათისათა, და იხილა საბურ მეფემან, რამეთუ ამაო არს ყოველი ღონისძიებაჲ მათი, მაშინ უბრძანა გუნდსა თჳსსა, რაჲთა დაყონ მდინარჱ იგი, რომელი შესდიოდა ქალაქსა და დააგუბონ იგი და მოუთხარონ გარემოჲს ზღუდეთა ქალაქისათა და ოდეს აღმაღლდეს წყალი იგი, განუტევონ იგი მძაფრიად და მოადგეს ზღუდეთა მათთა და დაირღუენ, რამეთუ უწყოდა უშჯულომან მან, ვითარმედ ზღუდენი მისნი ალიზისანი იყვნეს და თიჴაჲ ვერ დამდგრომელ არს წინაშე წყლისა. და ყვეს ეგრე, ვითარცა უბრძანა მათ მეფემან საბურ: და დაგუბეს წყალი იგი და მერმე[4] განუტევეს ერთბამად და მოადგა წყალი იგი ზღუდეთა მათ ქალაქისათა და მოიცვა იგი. და ვერ შეუძლო თიჴამან წინა-აღდგომად წყლისა მის და დაალბო საძირკუელი ზღუდისაჲ მის და დაეცნეს ზღუდენი ქალაქისანი და დაირღუეს ყოვლით კერძოვე. ვითარცა იხილეს ესე მკჳდრთა ქალაქისათა, რამეთუ დაეცნეს ზღუდენი მათნი, დაეცა მათ ზედა ზარი და შეიპყრნა იგინი შიშმან მიუთხრობელმან და წარიწირეს სასოვებაჲ ცხორებისა მათისაჲ და ენება თავთა მათთა[5] მიცემად მეფისა სპარსთაჲსა მონებად მისა. ხოლო წმიდაჲ იაკობ, მწყემსი იგი მათი ჭეშმარიტი, მინდობილ იყო ძალსა და სახიერებასა ღმრთისასა უფროჲს სიმტკიცესა ზღუდეთასა, ნუგეშინის-სცემდა მათ და ეტყოდა: ნუ გეშინინ, შვილნო ჩემნო, ნუცა შესძრწუნდებით, რამეთუ არა მისცემს ქალაქსა ამას ქრისტე ღმერთი ჩუენი ჴელთა მეფისა უშ[ჯ]ულოჲსათა, ნუ გეშინინ! (254v) მაშინ, ვითარცა იხილა საბურ მეფემან სპარსთამან, რამეთუ დაეცნეს ზღუდენი ქალაქისანი, განიხარა მან სიხარულითა დიდითა და უბრძანა გუნდსა თჳსსა, რაჲთა შევიდენ ყოვლით კერძოვე და დაიპყრან ქალაქი. და ვითარცა აზმნეს მჴედართა შესლვად ქალაქად, ვერ შეუძლეს მათ თიჴისაგან და უყისა, რომელი აღდგომილ იყო წყლისა მისგან, რამეთუ დაეფლვოდეს საჭედარნი მათნი და ერიცა ქუეთმავალი და მკჳრცხლი დაჰჳიდოდა უყსა მას შინა. და ვითარცა ვერ შემძლებელ იქმნნეს შესლვად მას დღესა შინა, უბრძანა, რაჲთა განეშორნენ მცირედ, ვიდრემდის განჴმეს საფლავი იგი უყისაჲ მის, და ესრეთ დაიპყრან ქალაქი იგი. ვითარცა იხილეს ესე ყოველი მყოფთა

[1] აუტნის. [2] მოადგენ. [3] ზღუდე. [4] მერმჱ. [5] მათთაჲ.

ქალაქისათა, რაჲ-იგი იქმნა, აღიპყრნეს ჴელნი მათნი ცად და ილოცვიდეს ღმრთისა მიმართ ღმობიერითა გულითა მწყემსისა მათისა თანა წმიდისა იაკობისა, რაჲთა იჴსნნეს იგინი ჭირისა მისგან. და გამოვიდეს ყოველნი ერთბამად — მამანი და დედანი და ყრმანი — და იწყეს შჱნებად ზღუდისა შინაგან ნარღუევსა მას და შეწევნითა ღმრთისაჲთა და ლოცვითა წმიდისა იაკობისითა აღაშენეს ზღუდჱ[1] ქალაქისაჲ ყოვლით კერძოვე ღამესა ერთსა უმაღლესი და უმტკიცესი პირველისა[2] და მოადგეს თავსა მისსა საბრძოლი კაცისთავოვანი და განმტკიცნეს გონებითა და ნუგეშინის-ცემულ იქმნნეს და ევედრნეს წმიდასა იაკობს, მწყემსსა მას მათსა სულიერსა, რაჲთა აღჴდეს ზღუდესა მას და წყევოს გუნდი იგი სპარსთაჲ. და ვითარცა აღვიდა იგი სიმაღლესა მას ზღუდისასა, რაჲთამცა დაწყევნა იგინი, და მიხედა სიმრავლესა მას ურიცხუსა[3] ერისასა, რომელსა შეეცვა ქალაქი იგი. შეეწყალნეს იგინი და მოეჴსენა სიტყუაჲ იგი მოციქულისაჲ, ვითარმედ: „აკურთხევდით მწყევართა თქუენთა და ნუ სწყევთ“1*, და დაეყენა წყევისაგან ერისა მის. არამედ ესე ხოლო ილოცა, რაჲთა მოუვლინოს მათ ღმერთმან ზილი და ბზიკი ფესანგი, (255r) რაჲთა ამით განიბნინენ იგინი მიერ ადგილით, რაჲთა წარვიდენ მიერ და არავინ მათგანი მოისრას. და ისმინა ღმერთმან ლოცვისა მისისაჲ, ვითარცა მოსე წინაჲსწარმეტყუელისაჲ2*, და მყისა შინა მოუჴდა მათ გუემაჲ ესე ღმრთისამიერი ლოცვითა წმიდისა იაკობისითა. და გამოჴდა ქუეყანით მათ ზედა ზილი კაცთა ზედა და ბზიკი საჴედართა ზედა მათთა და მწრაფლ განაბნინა იგინი, რამეთუ იყო მათ თანა პილოვებიცა მრავალი საბრძოლელად და მათ ზედაცა იყო ბზიკი იგი, ვიდრემდის ვერ დამდგომ იქმნნეს იგინი წინაშე ბზიკისა და ზილისა. და ვითარცა განიბნია ლაშქარი იგი პირსა ზედა თვსსა, იხილა საბურ[4] მეფემან სპარსთამან, რამეთუ ზღუდენი ქალაქისანი აღშენებულ იყვნეს უმაღლეს და უმტკიცეს პირველისა და გუნდი მისი მოუძლურებულ არს ბრძოლად და განბნეულ და ყოველი სიმარჯუე მათი ამაო-ქმნულ არს, ზარი განჰჴდა მას და შეეშინა. მიჰხედა ზღუდესა და იხილა წმიდაჲ იაკობ ებისკოპოსი, ვიდოდა რაჲ ზღუდეთა ზედა. და ემოსა მას ძაძისა იგი სამოსელი და კუნკული ედგა თავსა მისსა. და ვითარცა იხილა საბურ მეფემან, ეგონა, ვითარმედ მეფჱ ბერძენთაჲ მოსრულ არს, რამეთუ ღმრთისა განგებითა გამოუჩნდა თუალთა მისთა ძაძისა იგი სამოსელი პორფირად[5] მეფისა და წმიდაჲ იგი კუნკული — გვრგვნად. და ჰრქუა განმზრახთა და საკუთართა თვსთა, რომელთა ეზრახა მისდა მოსლვაჲ და ბრძოლაჲ ქალაქსა ნასიბინს, ვითარმედ ბერძენთა მეფჱ მომკუდარ არს: „რაჲსათჳს შემიტყუვეთ მე, ჵ ბოროტნო განმზრახნო, და მეტყოდეთ მეფისა აქა არა ყოფასა და ამით ეძიებდით სიკუდილსა ჩემსა? არა აჰა ესერა მე ვხედავ თუალითა ჩემითა მეფესა ბერძენთასა ზღუდეთა ზედა მავალსა და გვრგვნი თავსა ზედა მისსა? და ერი ჩუენი განიბნია და ჩუენ ვითარ განვერნეთ სიკუდილისაგან? ხოლო მე ვიდრე გამოსლვად მათამდე[6] ქალაქით და მოსრვად ჩუენდა შური ვიძიო ტყუვილისა თქუენისათჳს (255v) ჩემდა მომართ!“ და უბრძანა მჴედართა, რაჲთა თავები დაშჭრან ყოველთა განმზრახთა და მოგუთა და მისანთა მისთა. და ყვეს ეგრე. ხოლო იგი მუნქუესვე აღიყარა მრავლითა შიშითა და მიიქცა ქუეყანად თვსა და ზოგი აბჯ-

[1] ზღუდე. [2] პირველისასა. [3] ურიცხჳსა. [4] საბორ. [5] პურფირად. [6] მათამდჱ.

1* რომ. 12, 14. 2* შდრ. გამ. 8, 18.

რისა მათისაჲ და ჭურჭრისაჲ და კარვები დაუტევეს შიშისაგან. ესევითარი სასწაული ქმნა ღმერთმან წმიდისა იაკობის მიერ, ვითარცა ყო ეზეკია. და არა უმცირეს არს ესე ეზეკიაჲსსა მას, არამედ უფროჲს და უმეტეს, რამეთუ განწირულ იქმნნეს მოქალაქენი იგი, რაჟამს ზღუდენი მათნი დაეცნეს, არამედ ლოცვითა წმიდისა იაკობისითა იოტნეს მტერნი იგი. ხოლო მე ფრიად დამიკჳრდების სიმშჳდჱ კაცისა[1] მის ღმრთისაჲ, ვითარ-იგი არა სწყევა მტერთა მათ, რაჲთამცა გარდამოჴდა ცეცხლი და დაწუნა იგინი, ვითარცა-იგი უყო ელია წინაჲსწარმეტყუელმან სამთა მათ ერგასისთა, ვითარ დაწუნა იგინი ცეცხლითა ზეგარდამო[1*] და რამეთუ არცა უბრძანა ქუეყანასა, რაჲთა განაღოს პირი თჳსი და დანთქნეს იგინი, ვითარცა მოსე[2] წინაჲსწარმეტყუელმან დაანთქნა დათან და აბირონ, რომელნი უჴდებოდეს მოსეს[2*]. არამედ მოიჴსენა მან სიტყუაჲ იგი მჴსნელისა ჩუენისაჲ, რომელი ჰრქუა მოწაფეთა — იაკობს და იოვანეს, ძეთა ზებედესთა, რაჟამს-იგი განჴადნეს სამარიტელთა მათ: „უფალო, ვთქუათ, რაჲთა ცეცხლი გარდამოჴდეს და აჴოცნეს იგინი, ვითარცა ელია ყო“[3*]: არამედ ისმინეთ, ვითარ-იგი ჰრქუა მათ უფალმან, ვითარმედ: „არა უწყით, თუ რომლისა სულისანი ხართ“[4*]. და წმიდამანცა ამან არარაჲ ითხოვა ღმრთისაგან, რომლითამცა სიკუდილსა და წარწყმედასა შესთხინა იგინი, არამედ — მწერი ესე და მცენარჱ უძლური, რომლისა მიერ განიოტნა მტერნი იგი მშჳდობით ქუეყანით მისით და არავინ მათგანი მოწყდა. ესევითარი კადნიერებაჲ მოეპოვა ნეტარსა მას იაკობს ღმრთისა თანა ფრიადითა მით მოღუაწებითა მისითა, ვიდრემდის ყოველსა ნებასა გულისა მისისასა აღუსრულებდა დაუყდუნებელად. და ამისა შემდგომად დაუტევა მან საწუთროჲ ესე (256r) სოფელი და მივიდა იგი წინაშე ღმრთისა საუკუნეთა მათ განსასუენებელთა, რომელნი განმზადებულ არიან მოღუაწეთათჳს და რომელთა შეიყუარეს ღმერთი ყოვლითა გულითა მათითა და სულითა მათითა. და მუნ დაემკჳდრა სასუფეველსა ცათასა. ხოლო ამისა[3] შემდგომად კუალად უკუე განძლიერდეს სპარსნი ბერძენთა ზედა და წარიღეს მათ ქალაქი ნასიბინი. ხოლო მკჳდრნი ქალაქისანი განისხნეს მიერ ადგილით და თანა-წარიღეს მათ გუამი წმიდისა იაკობისი ებისკოპოსისაჲ და იტყოდეს მორწმუნე იგი ერი: „არა ვიყვენეთ ჩუენ ჴელმწიფებასა ქუეშე წარმართთასა“ და მიიწივნეს ბერძენთა მეფისა. და მისცა მათ მეფემან ქალაქი სამკჳდრებელად. და აღაშენეს ეკლესიაჲ ფრიად შუენიერი და მბრწყინვალჱ და დადვეს მას შინა გუამი წმიდისა იაკობ ებისკოპოსისაჲ. და მეოხებითა და ლოცვითა მისითა მომეცინ ჩუენ უფალმან ყოველთა მორწმუნეთა ქრისტეანეთა მადლი მისი, რომლითა შეუძლოთ დიდებად სახელსა წმიდისა სამებისასა, რომლისაჲ არს დიდებაჲ აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე. ამენ.

## თარგმანებაჲ დავითის ფსალმუნებისაჲ

### პირველი სიტყუაჲ, მიწერილი დაჩისი სტეფანესა ნეტარისა მტბევრელ[4] ებისკოპოსისა

ღირსო მამაო, წმიდაო ებისკოპოს[5] სტეფანე, ქრისტეს გამორჩეულო მამფალო! კურთხეულ არს ღმერთი, რომელმან გამოგაჩინა შენ კეთილად მწყემ-

---

[1] სიმშვიდე კაცისაჲ. [2] მოსჱ. [3] ამისსა. [4] მტ~ბვრელ. [5] ებს~კპს.

[1*] IV მეფ. 1, 10—14; [2*] რიცხ. 16, 31—32. [3*] ლ. 9, 54. [4*] ლ. 9, 55.

სად ჩუენდა და მკურნალად სულიერად აღმაშენებელად ჩუენდა. მრავალგზის მინდა ხილვაჲ შენი კურნებისათჳს სალმობათა სულისა ჩემისათა, არამედ სიშორისაგან და რუდუნებისაგან უცალოვებისა ჩემისა ვერ ღირს-ვიქმენ თავყუანის-ცემად შენდა. აწ შენდობა იყავნ ჩემდა ამისთჳს, რომელ წიგნითა მოგიძღუანებ[1] განსაკითხავსა ამას ჩემსა, წმიდაო ღმრთისაო. მრავლით ჟამითგან გულს-მოდგინედ ვეძიებდ თარგმანებასა ფსალმუნთასა, წიგნსა მას, რომელი დაწერა წმიდამან მამამან (ჩუენმან) ეპიფანე კჳპრელ ებისკოპოსმან, და არა ვპოვე ქართულად, ბერძენთა ენითა ვპოვე და ვერ შეუძლე ცნობად, ვითარცა წყაროსა მიუწუდომელსა და ფასსა დაფარულსა. მერმე ვპოვე სომხურითა ენითა წერ[ილი] სრულიად მითვე ბერძულითა განგებითა და მითვე რიცხჳთა. შემშურდა სომეხთათჳს და შემეშინა თარგმანებად, რამეთუ დიდი ბრალობაჲ შეემთხუევის თარგმანთა, რომელნი არა განეკრძალნენ. და სრულად უკუეთუ ვისმე პირველად ეთარგმანოს, (256v) მეორედ თარგმანებული წინააღმდგომად გამოჩნდების, ვითარცა აკულაჲსი იგი და სჳმაქოსისი, და ამით არა ჯერ-არს. ხოლო მე არა ვპოვე პირველ თარგმანებული და ამისთჳს მცირედი ესე გემ(ოჲ)ს-ხილვად გამოვთარგმანე და წინაშე ღმრთის-მოყუარებისა შენისა განსაკითხავად მიგიძღუანე. (ხოლო) შენ მსგავსად მოცემულისა მაგის სიბრძნისა შენისა განიკითხე[2] და ჯერ-თუ-იყოს, შენ მიერ დაენერგენ შორის ეკლესიასა, და უკუეთუ არა ღირს რაჲმე იყოს წიგნი ესე, დაწუ[3] და სიუცბჱ ჩემი დაფარე[4] და მე მამხილე[5] და შევინანო. ხოლო მე ასერგასისთა მათგან საკითხავთა შორის შჳდნი ხოლო გამომიხუმან, რომელ არს ა ღ მ ო თ ქ უ ნ ი ოდენ სრულიად. და თჳნიერ ბრძანებისა შენისა არღარა ჴელ-ვჰყოფ, ვიდრემდის არა ვცნა, თუ მაქუს რაჲმე სასყიდელი, დავშურებოდი, ანუ თუ ცუდად დავშურები და ბრალობაჲ შემემთხუევის, რამეთუ დიდი წიგნი არს თარგმანი ასერგასისთა მათ ფსალმუნთაჲ, რომელნი დაწერნა კალამმან ღმრთისამან დავით, სულისა მიერ წმიდისა შეთხზნა ბრაბიონი ქებისაჲ და დადვა იგი თხემსა ზედა ეკლესიისასა საძლეველად მტერისა. ამის წმიდისა მამისა ჩუენისა ეპიფანეს თარგმანებული ყოველსავე კეთილად და განგებულად გჳჩუენებს, თუ ვითარ არიან ზედა-დაწერილნი იგი, ანუ ვითარ აჴსენებს ასაფის და ძეთა კორესთასა[6] და ედითომის და სხუათა შემასხმელთა (ანუ ოდეს და) რაჲსათჳს თქუმულ არიან ანუ რაჲ ძალი აქუს „საწნეხელთასა“ მას და „ძეგლის წერასა“ და ყოველსა თითოეულად გჳჩუენებს, რომლისაჲ არა დარჩების ერთიცა იოტაოდენი, რომელსა არა კეთილად განგჳმარტებს. ვითარცა-იგი მოციქულთა წმიდათა უფლისა თანა ისადილეს კიდესა ტბისა მის ტიბერიისასა ასერგასის და სამითა თევზითა, ესრევე-სახედ[7] წმიდაჲ მამამთავარი ეპიფანე შესზავებს თევზთა მათ და [ა]სადილებს ყოველთა მორწმუნეთა, რომელ არიან წიგნნი იგი ფსალმუნთანი პურ და მადლ საღმრთო წმიდასა შინა ეკლესიასა. ხოლო მე მსგავსად ძალისა ჩემისა მცირედნი ესე ასერგასისთა მათგან შენ მოგიძღუანენ. უკუეთუ ჯერ-არს განსრულებაჲ, სიწმიდემან შენმან განასრულენ. მე უცალოვებისა ჩემისაგან ვერარას შემძლებელ ვარ. თუ რაჲმე არა ჯერ-იყოს ზემომოჴსენებულისა მისებრ, დაწუთ[8] და მე შენდობაჲ მომმადლეთ, და ჴსენებულმცა ვარ ლოცვათა შინა შენთა, ღირსო მამაო! ამენ.

---

[1] მოგიძღვნებ. [2] განიკითხჱ. [3] დაწჳ. [4] დაფარჱ. [5] მამხილჱ. [6] ასეა. [7] ესრჱვე-სახჱდ. [8] დაწჳთ.

## ფსალმუნი Ⴀ

„ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა“[1*]. საკვირველი და სანატრელი წინაჲსწარმეტყუელი და დიდი მეფჱ დავით ვითარ ერთბამად ღაღადებს და აღმობერვით ჴმობს მხოლოდშობილსა ძესა ღმრთისასა და ვინაჲთგან ანუ ვიდრემდის წინაჲსწარმეტყუელებით ემსგავსების უფალსა თჳსსა და შემოქმედსა იესუ ქრისტესა, აღსრულსა და დაჯდომილსა ზედა მთასა, რაჟამს ჰნებვიდა მოციქულთაჲ სოფელსა ზედა ქადაგებად წარვლინებაჲ ნეტარებისა მოძღურებითა თჳსითა. ნეტარებასა დასაბამჰყოფს, სიტყუად იწყებს: „ნეტარ იყვნენ მაშურალნი სულითა, რამეთუ მათი არს სასუფეველი ცათაჲ“[2*]. (257r) ამან თქუა სულისაჲ, თუ ვითარ შესაძლებელ არს ღმერთ-შეზავებულ ყოფად და სულის-მოდგამ. და დავით ნეტარებს და განსწმედს განახლებასა სულისასა, ესე იგი არს ზრახვით: „ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა“[1*]. ჵ გალობაჲ სულ-შეზავებული და ნეტარებითა შემკული, რომელსა წინაჲსწარმეტყუელი დავით გალობს და ფსალმუნებს და მეტყუელებს ესრეთ: „ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა და გზასა ცოდვილთასა არა დადგა და საჯდომელსა ურჩულოთასა არა[1] დაჯდა“[1*]. ესე ჯერ-არს კეთილად გამოწულილვაჲ, ჵ საყუარელნო, უკუეთუ ებრაელებრსა, რომელ ზედა-წერილი პოვიან, რომელთა საღმრთონი წიგნნი თარგმანნეს, მსგავსად მისვე სახისა თარგმანიან ზედა-წერილიცა. ხოლო პირველისა ფსალმუნისაჲ და მეორისაჲ, რომელ შემდგომად ამისა მოვალს, არარაჲ პოვეს ზედა-წერილი, არცა რაჲ მეტი თარგმანეს, დაწერეს იგი ოდენ ხოლო შიშითა შეპყრობილთა სულითა, არა იკადრეს შემატებული რაჲმე დაწერად სიტყუათა სულისა წმიდისათა.

აწ ვთქუათ ძალი ფსალმუნისაჲ, რამეთუ ვიეთნიმე წარმდებებით, რომელნი ვერ მიიწინიან ძალსა ფსალმუნისასა, თქუეს, თუ „საქმისა ერთისათჳს ხოლო თქუმულ არს ფსალმუნი ესე და არა წესისათჳს შჯულისა“ და კუალად წარმდებ იქმნეს თავით თჳსით ზედა-წაწერილსა შექმნად და დაწერად, ძალი დაწერეს ფსალმუნისაჲ სხუად და სხუად თქუეს, რომელთა წარმდებებასა მათსა მე მწვალებელთა თანა დავსდებ. ხოლო მე ესრჱთ გამორჩევით ვიცი, თუ უფროჲსად წესისათჳს შჯულისა ვჰპოვებ ძალსა ფსალმუნისასა და მის თანა ერთ საქმედ, რამეთუ უშჯულოთათჳს და უღმრთოთათჳს იტყჳს. ესე არს, რომელ თქუა წესისათჳს შჯულისა და მერმე მის თანა ცოდვილთასა საშჯელსა და წარსაწყმედელსა. აწ მოვედით და განმარტებად ვიწყოთ და ვმეტყუელებდეთ ჟამსა ამას: „ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა უღმრთოთასა“. ჰნატრის მათ ხოლო, რომელნი არა ეზიარნეს უშჯულოთა და უწესოთა და[2] უღმრთოთა ზრახვასა წარმართთასა, და არცა საქმესა[3] და გზასა ცოდვილთასა მივიდეს და არაოდეს დადგეს მათ თანა ყოფად და სმენად სიტყუათა მათთა, რამეთუ არა დგან და ელინ გზასა ზედა მათ თანა ზიარებად. ესე არს, რომელსა იტყჳს, გზასა ცოდვილთასა არა დადგაო. არამედ ივლტოდა ზრახვისა და საყოფლისაგან უღმრთოთა და უშჯულოთა და ცოდვილთაჲსა. აღია-

---

[1] არაჲ. [2] და+და. [3]+და არცა საქმესა.

[1*] ფს. 1,1. [2*] მთ. 5,3.

რებდა და ჰრწმენა მხოლოჲ ღმერთი და სანატრელი მხოლოჲ მეფჱ მეფეთაჲ. მოწამე არს ღმრთისმტჳრთველი პავლე[1] მოციქული, ჴმობს, მეტყუელებს „ნეტარისა და მხოლოჲსა ძლიერისა მეუფისა მეუფეთაჲსა და უფლისა უფლებათაჲსა“[1*], რომელმან მოგუმადლა და გჳზიარნა კაცნი დიდებასა თანა ღმრთეებისა თჳსისასა, რამეთუ იტყჳს ესრჱთ: „სარწმუნო არს ღმერთი, რომლითა ვიწოდენით ჩუენ ზიარებასა მას ძისა მისისასა[2*]. ნეტარსა მოსეს ღმერთი ეტყჳს: „სარწმუნო ჩემდა არს და არა არს ზაკუვა მის თანა“[3*]. და უწოდს კაცთა სარწმუნოდ ჩემდაო, სარწმუნოთა, რომელთა არა უწესოდ, (257v) ორგულად[2] ჰქონან სიტყუანი მისნი, რომელნი ღმრთისა სარწმუნო-წოდებულ მკჳდრობის-მოდგამ მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისა ღმრთად სახელ-სდვა. ესევითარითა ნიჭითა ვიდოდეს კაცნი უკუნისამდე[3].

მაღლითა ჴმითა გალობს და ღაღადებს დავით და მეტყუელებს: „მე ვთქუ: „ღმერთნი სამე[4] ხართ ანუ ძენი მაღლისანი თქუენ ყოველნი, თქუენ ვითარცა კაცნი მოსწყდებით და ვითარცა ერთი მთავართაგანი დაეცემით“[4*]. მართლიად იტყჳს დავით და ნეტარად სახელ-სდებს, რომელმან სიმჴნით შეუძლო აღსასრული ყოფად, და გამოიღოს ნაყოფი სიმართლისაჲ, ვითარცა კაცად-კაცადმან ჴელოვნებითა თჳსითა მჴნედ აღასრულოს მეცნიერებით, რამეთუ მერმე[5] სანატრელ არნ, რაჟამს მკურნალმან განდევნის სენთა სიმრავლჱ, სიმრთელედ მოიყვანის სნეული და ძლიერმან რაჲ ძლევაჲ პოვის დაცემად ახოვნისა. და სხუაჲ ყოველი თითოვეულად ესრეთ სახიერებით სიმართლისა მოქმედებით აღესრულების, რაჟამს ღმრთისა ნეტარებაჲ შეიწყნარიან თავისა თჳსისა თანა. ვხედავთ სხუასაცა ძალსა ნეტარებისასა სიტყუასა ესრეთ, ვითარმედ მამათაჲ ხოლო იყო ნეტარებაჲ. იტყჳს „ნეტარ არს კაციო“. ქრისტე თჳსსა ნეტარებასა არა თუ მამაკაცისათჳს ოდენ, არცა დედაკაცისათჳს ხოლო იტყჳს, არათუ განიშორებს სახიერებასა დედათასა, რომელნი ნაყოფიერ არიან, არამედ შეაერთებს თავსა ყოველთა ასოთა თანა სიტყუაჲ ესე ნეტარებისაჲ, რამეთუ „თავ ცოლისა არს ქმარი, ვითარცა ჴორცნი ქრისტესნი ვართ ჩუენ ყოველნი და თავ ჩუენდა არს ქრისტე“[5*]. მაცხოვარებაჲ და ცხორებაჲ აღვიღეთ ყოველთა ასოთა და გჳრგჳნი მადლისაჲ დავიდგთ თავსა ჩუენსა ქრისტე; ესრეთვე აქა იტყჳს „ნეტარ არს კაციო“, შეაერთებს თავსა ჴორცთა თანა და გჳრგჳნოსან-ჰყოფს თავსა. მხიარულ იყვნენ ყოველნი ასონი მისნი, რამეთუ არა განეყოფვიან ასონი თავსა. ესრეთვე იტყჳს „ნეტარ არს კაციო“, მის თანა ერთად ნეტარ-ყო სიწმიდეცა დედათაჲ. ესერა ნეტარებაჲ განგუაშორებს ჩუენ ზრახვისაგან და გზისაგან და საყოფლისა მათისა, რაჲთა არა დავსხდეთ საჯდომელსა ურჩულოთასა. აწ ვთქუათ ერთობით, რამეთუ არა თუ ცუდად რაჲ იყო პირველი ზრახვაჲ და კუალად გზანი და მერმე[5] საყოფელნი, არამედ ვიხილოთ განკრძალულად. უკუეთუ უწინარეს აღძრვისა სიტყუათაჲსა განჯსნილად გამოვიძინეთ გინა თუ კეთილი, გინა თუ ბოროტი, მერმე, ამისა შემდგომად, საყოფელთა მათთა თანა შევერთნეთ და მტკიცედ და თავ-დგმით აღვასრულოთ დასხდომად მათ თანა ერთბამად. ესერა ნეტარებაჲ განგუაკრძალებს და გუასწავებს აქა ესრეთ: ნუ შეიწყნარებ ულმრთოვებისა ზრახვათა გონებითა და ნუ სადაგად ელი გზასა ზედა ზიარებად ცოდვილთა. და ნუცა დაჯდომად მათ

---

1 პავლჱ. 2 ურგულად. 3 ო˜კა. 4 სამჱ. 5 მერმჱ.

1* I ტიმ. 6,15. 2* I კორ. 1,9. 3* შდრ. რიცხ. 12,7; II შჯ. 32,4. 4* ფს. 81, 6—7. 5* შდრ. ეფეს. 5,23.

თანა საჯდომელსა, რომელ არიან ესევითარნი საჯდომელნი, თავნი ბოროტთანი და წარწყმედისანი, წარმართთანი და უშჯულოთანი. ესევითარისაგან მმარხველთა საყუარელად უწესს წიგნი, ხოლო რომელნი უვარის-მყოფელნი და უღმრთონი, და რომელნი მრავალ ღმერთთა თაყუანის-სცემენ, და რომელნი ზრახვის-მოდგამ და მსახურების-მოდგამ იყვნენ (258r) მათ თანა, ესენი არიან სრულიად უშჯულონი და წარმართნი. ხოლო ცოდვილად მათ უწესს, რომელნი მოსისხლეთა თანა შჯულიერად იმრუშებენ და ბილწებასა იქმან და სულთა და ჴორცთა თჳსთა დაბილწებითა განჰხრწნიან უშჯულოვებით, რომელნი არა ხოლო თუ სულთა თჳსთა ოდენ ცოდვითა შეაბილწებენ, არამედ სხუათაცა ექმნებიან მიზეზ და უშჯულოვებით გაჰხრწნიან და მამათმავლობით და გულის-თქუმითა პირუტყუებრითა სულთა და ჴორცთა თჳსთა უშჯულოვებისა საქმითა ბილწებით განჰხრწნიან. ესევითარსა უშჯულოსა თანა არა გვბრძანებს ჩუენ დაჯდომად საჯდომელსა მათსა, ესე იგი არს არა შეერთებად საქმეთა მათთა თანა, არამედ ივლტოდე უშჯულოჲსა საქმისა მათისაგან და იქმოდე სიწმიდესა სრულიად, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „მოიქეც ბოროტისაგან, ქმენ კეთილი“[1*]. და კუალად ნეტარი ესაია ღაღადებს და იტყჳს: „დასცხერით ბოროტისაგან თქუენისა, ისწავეთ საქმჱ კეთილისაჲ“[2*].

მსგავსად ამის[ა] ფსალმუნებს დავით და გალობს და განგუაშორნა ჩუენ ზრახვისაგან უშჯულოთაჲსა და სლვ(ი)სა(გან) და საყოფელთაგან ცოდვილთაჲსა და საჯდომელისაგან და სამთავროჲსაგან უშჯულოთაჲსა. და სიხარულით ნებსით ჩუენით მიმიყვანებს შჯულსა უფლისასა სიტყუად ესრეთ: „არამედ შჯულსა უფლისასა არს ნებაჲ მისი, შჯულსა მისსა ზრახავნ იგი დღე და ღამე“. არა ხოლო თუ ერთსა ოდენ განკრძალვასა იტყჳს უშჯულოთა და ცოდვილთა და უღმრთოთაგან განშორებად, არამედ სიხარულითა საღმრთოჲსა შჯულისაჲთა ღამე[1] და დღე[2] მარადის[3] მის თანა შეყოფილ და მას მეტყუელ. და ნებაჲ მისი მის თანა არს, რომელი საღმრთომან შჯულმან ჩუენ გუამცნო, ვითარცა შჯული ბრძანებს წესსა თქუენსა საქმეთა მოღუაწებისათა მსგავსად სიწრფოვებისა, რამეთუ ღმერთი ყოველთაჲ წრფელთათჳს ჴელითა მოსესითა შჯულსდებს ჩუენ ზედა და იტყჳს ესრეთ: „იყვნენ სიტყუანი შჯულისა ამისანი ყოველსა ჟამსა პირსა შენსა ზრახვად მისა, და აღდგომასა შენსა და სლვასა შენსა გზასა ზედა, და იყვნენ ყოველსა ჟამსა შებმულ ჴელსა შენსა და იყვნენ ესენი შეუძრველად წინაშე თუალთა შენთა“[3*]. და გჳჩუენებს აქა მორწყულსა წყლითა შჯულისაჲთა ხესა შუენიერსა ფესუეანად შემოსილსა, ნაყოფისმომღებელსა დანერგულსა, რომლისა ნაყოფი მისი ყოველსავე ჟამსა განახლდების და აღავსებს ყოველსა, რამეთუ გალობს ესრეთ მეფსალმუნე და იტყჳს: „იყოს იგი ვითარცა ხჱ დანერგული თანა-წარსადინელსა წყალთასა, რომელმან გამოსცეს ხილი მის ჟამსა თჳსსა. და ფურცელი მისი არა[4] (დასცჳვის). ყოველივე რაჲცა ყოს, და წარემართენ მას“[4*], რამეთუ მსგავსად წყლისა მოჰრწყავს საღმრთოჲ სული, მადლითა აღმოაცენებს ვითარცა სახედ წყლისა წარსადინელთა თანა დანერგულსა ხესა ფურცელშემოსილსა და ფესუეანსა ნაყოფითა აღსავსე[5]-ყოფად ესევითართა სასმენელთა სიტყუათა

---

1 ღამჱ. 2 დღჱ. 3 მრს. 4 არაჲ. 5 აღსავსჱ.

1* ფს. 33,15. 2* ეს. 1, 16—17. 3* II შჯ. 6, 6—8. 4* ფს. 1, 3.

საქმისათა, რომელი თჳთ განემზადა საქმითა საღმრთოჲთა და გამოიღებს ნაყოფსა საღმრთოსა, ესრეთ არს სიხარული წყლითა მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისაჲთა (258v). და ყოველთა უფალმან ქრისტემან წყლად თჳსსა მოძღურებასა სახელ-სდვა: „რომელთა გწყურის, მოვედით[1] ჩემდა და სუთ“[1*] „და ექმნას წყალი, რომელი მე მივსცე მას, წყარო წყლისა ცხოველისა და უძღოდის მას ცხორებად საუკუნოდ“[2]. და კუალად: „რომელსა ჰრწმენეს ჩემი, ვითარცა თქუა წიგნმან, მდინარენი მუცლისა მისისაგან დიოდიან წყლისა ცხოველისანი“[3*].

ეტყჳს კუალად უფალი სამარიტელსა დედაკაცსა: „რომელი სუმიდეს წყლისა ამისგან, კუალად სწყუროდისვე. ხოლო რომელმან სუას წყლისა მისგან, რომელი მე მივსცე მას, არღარა სწყუროდის უკუნისამდე“[4*]. ესრჱთვე კუალად ჴელითა ესაია წინაჲსწარმეტყუელისაჲთა იტყჳს: „მე ვსცე წყალი წყურიელთა და რომელნი ვლენან ურწყულსა“[5*]. „და აღმოუცენო ზედა მთათა წყალი და ბორცუთა ზედა დიოდიან მდინარენი და ვასუა ნათესავსა, რომელ მე გამოვირჩიე, და კრებულსა, რომელ ვყავ მე ჩემდა სამკჳდრებელად“[6*]. ხოლო აწ მსგავსად ამის სახისა ნეტარი დავით, რომელი საღმრთოთა წერილთა მოცალებით მიეწიფა, ხედ დანერგულად ნაყოფის გამომღებელად სახელ-სდვა თანა-წარსადინელსა წყალთასა, რამეთუ რომელთა სიწმიდით და სიმართლით მოღუაწებისა თანა თჳსისა ყოვლად შემკობილისა და ნაყოფისა მათისა გამოღებითა, რომელთა ფურცელი კეთილთა მათ თჳსთაჲ სასოვებითა მათითა მარადის მწუანეილ და ფესუეან არს. და სიხარულით განსცხრებიან და სასოვებით სიყუარულსა სულსა თჳსსა აჩუენებენ ყოველსა ჟამსა შეკრებად შრომათა მძიმეთა, რამეთუ აქუს თავისა თჳსისა თანა მახლობელად შემწე და დიდი ნიჭი უფლისა თჳსისაჲ. ესე ყოვლითა წადიერებითა წარუმართა მართალთა თჳსთა კეთილად. „და რომელთა უყუარს [ღმერთი, — იტყჳს]* საღმრთოჲ იგი პავლე მოციქული — ყოველივე კეთილად წარემართების მათ“[7*]. ამისთჳს იტყჳს ნეტარი დავით: „ყოველივე, რაჲცა ყოს, და წარემართენ მას“[8*], რამეთუ უფალი არს წარმართება სლვათა და გზათა მათთა და იგინი ჰნებვენ ფრიად[9*].

აწ ესე ყოველი არა თუ ცუდად რაჲ დაწერეს, არამედ დიდითა კრძალულებითა განამტკიცეს და პირველად ბოროტი ყოველი და ცოდვაჲ განტევებად ბრძანა და ნებსით განშორებად და მერმე თჳსისა ღმრთისა დამორჩილებად და ყოფად სრულებისა, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „ყოველივე, რაჲცა ყოს, და წარემართენ მას“, რამეთუ უწყით, ვითარმედ არარაჲ არს წინააღმდგომ საღმრთოსა შჯულსა. და რომელთა აღიხუნეს სიტყუანი და შჯული ღმრთისაჲ, ნებსით თჳსით ინებონ, რამეთუ იტყჳს, თუ „შჯულსა უფლისასა არს ნებაჲ მისი, შჯულსა მისსა“[10]. ესრეთ აღესრულების საქმჱ სიმართლისაჲ ყოფად სიმჴნით და მიწევნად სრულებასა მეცნიერებისასა ჭეშმარიტებისა მოყუარებად და ფილოსოფოსებად და ესრჱთ სიბრძნით მოყვანებად თავსა თჳსსა და ადვილად პოვნად, ძლევად ჭეშმარიტებითა.

აწ ვთქუათ შემთხუევაჲ მათთჳს, რომელნი ყოვლად უღმრთო არიან და

---

[1] მოვედინ.

[1*] ი. 7, 37. [2*] ი. 4, 14. [3*] ი. 7. 38. [4*] ი. 4,13–14; [5*] ეს. 44,3. [6*] შდრ. ეს. 43, 19–20. [7*] შდრ. რომ. 8,28. [8*] ფს. 1, 3. [9*] შდრ. ფს. 36, 23. [10*] ფს. 1, 2.

* აღდგენილია ილ. აბულაძის გამოცემის მიხ. გვ. 155.

არა არიან მსგავს მათა. „არა ესრე უღმრთონი და არცა ეგრე“. (259r)—მრჩობლ იტყჳს სიტყუასა და უაღრესსა სატანჯველსა ბოროტსა მათთჳს—„არამედ ვითარცა მტუერი, რომელ აგავის ქარმან პირისაგან ქუეყანისა“[1*]. ხოლო მართალ-[ნი] იყვნენო საღმრთოთა წიგნთა სიტყუათა მორწყულ, ვითარცა წყლითა ცხორებისაჲთა, და ყოველსა ჟამსა მწუანვილ შუენიერად, ყუავილშეზავებულად გამოიღონ ნაყოფი თჳსი, ხოლო ცოდვილნი წინააღმდგომნი ყოველსა ჟამსა წარწყმედულ და განქრეულ და დაუმტკიცებელ, ვითარცა მტუერნი ქუეყანისანი დათრგუნვილ ყოვლითა ბოროტითა ზრახვითა სულისა მათისაჲთა. „ამისთჳს არა აღდგენ უღმრთონი საშჯელსა, არცა ცოდვილნი ზრახვასა მართალთასა“[2*]. მრავლითა გამოწულილვითა გჳჩუენა კრძალულებით ყოვლადვე სულისა და ჴორცთა აღდგომისათჳს და საშჯელისათჳს. არა თქუა, თუ[1]: არა აღდგენ ცოდვილნიო, არამედ იტყჳს, არა აღდგენ საშჯელადო, რამეთუ არა თუ საშჯელად აღდგენ, არამედ დასაშჯელად, რამეთუ არა თუ მხილებაჲ რაჲმე საჴმარ არს მათთჳს და საშჯელი მიწევნად მათ ზედა, რომელთაჲ მხილებაჲ მათი ესე არს და უღმრთოვებისა საქმეთა მათთა, არამედ პატიჟი და სატანჯველი განმზადებული ელის მათ, ვითარცა სამარის მძარცუველთა და კაცისმკლველთა; არა თუ მოიყვანებენ მათ ადგილსა საშჯელისასა მხილებად მათდა და დასაშჯელად, არამედ შჯულისაებრ სატანჯველსა მოაწევენ, ესრე სახედ[2] უშჯულონი და უღმრთონი აღდგომასა ტანჯვასა მიეცნენ. არავინ ჰმარხავს მათ საშჯელისათჳს, არამედ ადრე-ადრე პატიჟსა მიიღებენ, და ბოროტნი გონებითა და მწვალებელნი უწესოდ მეტყუელნი — საიდუმლოსა. ესევითარნი არა შეერთვიან ზრახვისა თანა მართლმადიდებელთაჲსა, რამეთუ შეუპყრეს და განაპეს შჯული და გარე განვიდეს შჯულისაგან. ესრეთვე განეშორნენ იგინი და [ა]რა შეერთნენ კრებულსა თანა და ზრახვისა მართალთაჲსა, რამეთუ აკჳლას და თევდოტოს ზრახვად მართალთა კრებული მართალთაჲ თარგმანეს. მის თანავე შეაერთა სიტყუაჲ სჳმაქოს.

აწ ვთქუათ წესისაებრ, „რამეთუ უწყის უფალმანო გზაჲ მართალთაჲ, და გზაჲ უღმრთოთაჲ წარწყმდეს“[3*]. უწყისო ყოველთა მეცნიერმან ყოველივე, რამეთუ არა დაეფარვის მისგან, და უწინარეს მოსლვისა მისისა საშჯელსა იცის მართალი საშჯელი. და არა თუ მოწამებაჲ და არცა მხილებაჲ რაჲ საჴმარ არს მისა, არამედ კაცად-კაცადსა საქმეთაებრ თჳსთა ღირსად მიეგების: მჴნეთა და წმიდათა თჳსთა გჳრგჳნოსან-ჰყოფს, ხოლო ცოდვილთა არა მოიყვანებს საშჯელად, არამედ პატიჟად წარავლინებს ცეცხლსა საუკუნესა. მას ჟამსა წარწყმდეს გზაჲ უღმრთოთაჲ მსგავსად საქმეთა მათთაებრ სლვათა მათთაჲსა, აღესრულოს სიტყუაჲ მოციქულისაჲ, ვითარმედ „რომლითაცა საქმითა იყვნენ, სასყიდელი მიიღონ საქმეთა მათთაებრ, და რომელნიმე აღდგომასა საშჯელისასა სატანჯველად, ესე იგი არს, უკუდავად ცხოვნდენ, არამედ ესრეთ ცხოვნდენ, ვითარცა ცეცხლისაგან“[4*], რამეთუ აღდგომაჲ მართალთაჲ საქმეთაებრ მათთა მსგავსად ნათლისა მბრწყინვალედ ელვიდეს[3], ხოლო უღმრთონი აღდგომასა ბოროტთა საქმეთა მათთა თანა შეუღლვილნი წარწყმდენ.

---

[1] თჳ. [2] ესრჸ-. [3] ელვიდჱნ.

[1*] ფს. 1, 4. [2*] ფს. 1, 5. [3*] ფს. 1, 6. [4*] შდრ. I კორ. 3,14—15.

## ფსალმუნი Ⴁ

„რად აღიძრნეს წარმართნი და ერმან იზრახა ცუდი? შეითქუნეს მეფენი ქუეყანისანი და მთავარნი შეკრბეს ერთად უფლისათჳს და ცხებულისა მისისათჳს“[1*].

პირველსა ფსალმუნსა აღსასრულსა (259v) აჴსენნა უშჯულონი, აღსასრულსა ფსალმუნისასა, ხოლო მეორესა ფსალმუნსა პირველად აჴსენნა უშჯულონი და გჳჩუენებს ურთიერთას განცოფებულად მოცთომილებასა მათსა, რომელ იზრახეს და ქმნეს მაცხოვრისა ზედა მეფეთა და მთავართა და ჰურიათა და წარმართთა. რამეთუ მეორე ფსალმუნი მაცხოვრისათჳს უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა, ჴორციელად ვნებათა მისთათჳს და მეუფებისა მისისა და წარმართთა მისა მიმართ სარწმუნოვებისათჳს წინაჲსწარმეტყუელებს და ჰურიათა უღმრთოვებისათჳს გოდებს; რამეთუ სიტყუა მისა არს, თუ „რად აღიძრნეს წარმართნი“, რაოდენ დიდად გჳჩუენებს ბრალობასა ერისასა და მხილებასა უგუნურებისა მათისასა. და არა არს ჩუენი გამოძიებაჲ რაჲ საჴმარ განმარტებისათჳს ამისა ძნელ რაჲმე სიტყუასა შინა ფსალმუნისასა, რამეთუ საღმრთომან თავმან, მოციქულმან პეტრე[1] საქმესა შინა მოციქულთასა განჰმარტა და თქუა ესრეთ, თუ: „ჰეროდე და პილატე[2] პონტიელი, მღდელთმოძღუარნი და მწიგნობარნი, მეფენი და მთავარნი შეკრბეს ჯუარ-ცუმისათჳს უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა“[2*]. რამეთუ ჰრომით მოივლინა პილატე[2] და ჰურიათა სამთავროჲ აქუნდა ჰეროდეს. სხუანი მრავალნი ჰურიანი და წარმართნი, უფლისათჳს რომელთა იზრახეს ცუდად მიცემაჲ სიკუდილად ამაოვებისა თანა, ამისთჳს, რამეთუ შემდგომად სამისა დღისა აღდგა, ყოველთა კიდეთაგან თაყუანის-ცემაჲ მიიღო და წამებს ამას წმიდისა სახარებისა მცნებაჲ. მაშინ განვიდეს მღდელთმოძღუარნი და ზრახვა-ყვეს, თუ ვითარ შეუძლონ წარწყმედად მისა. მას ჟამსა თქუა კაიაფა: „უმჯობეს არს ჩუენდა, თუ კაცი ერთი მოკუდეს და არა ყოველი ნათესავი წარწყმდეს“[3*]. რომელსა იტყჳს, თუ „რად აღიძრნესო“, აკჳლას იტყჳს, თუ „რად აღჳღავდესო“, ხოლო სჳმაქოს თქუა: „რაჲსა შეშფოთნეს და გარე[3] მიიქციეს?“ და რომელი იტყჳს თუ „წარმართნიო“, რამეთუ ჰურიათა შეიპყრეს იესუ და მიჰყვანდა და იტყოდეს: „წინააღმდგომი არს კეისრისაჲ“. რეცა ვითარმცა მეუფებაჲ ჰნებვიდა და ვითარცა მძლავრობითა წინააღმდგომსა ბოროტისასა ბერძენთა თანა შეასმენდეს მას, რამეთუ მოჰკლვიდეს და დას[დ]ვეს მას ზედა ბრალი სიკუდილისაჲ. და განიყვანეს იგი გარე[3], ადგილსა თხემისასა წარწყმედად მისა. და ვითარცა ნეტარი ლუკა იტყჳს, შეასმენდეს მას და იტყოდეს: „ვპოვეთ კაცი ესე, რომელი ეტყოდა ყოველთა და აყენებდა ხარკისა მიცემად კეისრისა და თავსა თჳსსა იტყოდა ქრისტედ და მეუფედ“[4*]. „განვხეთქნეთ აპაურნი მათნი და განვაგდოთ ჩუენგან უღელი მათი“[5*]. ამისა შემდგომად მოვიდოდა დასითა წმიდათაჲთა და განწყობილნი იტყჳან, რომელნი ერთბამად მორწმუნენი არიან: განვხეთქოთ უმკჳდროვებაჲ წარმართთაჲ და განვაგდოთ ჩუენგან უღელი ურჩულოვებისაჲ ჰურიათაჲ და აღვიღოთ ტკბილი უღელი ქრისტჱსი, რამეთუ ესრეთ არიან სიტყუანი მისნი: „აღიღეთ უღელი ჩემი თქუენ, რამეთუ უღელი ჩემი ტკბილ არს და ტჳრთი ჩემი მცირე[4] და სუბუქ“[6*], რამეთუ შჯულსა უღლად უწოდს ღმრთ-

---

[1] პეტრႺ. [2] პილატႺ. [3] გარႺ-. [4] მცირႺ.

[1*] ფს. 2, 1—2. [2*] შღრ. საქმე 4, 26-27. [3*] ი. 11, 50. [4*] ლ. 23,2. [5*] ფს. 2,3; [6*] მთ. 11,29—30.

შემოსილი პეტრე[1], რომელსა იტყჳს საქმესა შინა მოციქულთასა, ვითარმედ: „განსცდით [ღმერთსა] დადებად უღელსა ზედა ქედსა მოწაფეთასა, რომელ ვერცა მამათა ჩუენთა, ვერცა ჩუენ შეუძლეთ ტჳრთვად, არამედ მადლითა ღმრთისა უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესითა გურწამს ცხორებაჲ“[1*].

აწ ესერა დავით საწინაჲსწარმეტყუელოჲთა თუალითა, მადლითა სულისაჲთა წინაჲსწარ ხილულსა სიტყუასა იტყჳს: (260r) „განვხეთქნეთ აპაურნი მათნი და განვაგდოთ ჩუენგან უღელი მათი. იგი, რომელი დამკჳდრებულ არს ცათა შინა, ეცინოდინ მათ[2] და უფალმან შეურაცხ-ყვნეს იგინი“[2*], რამეთუ რომელთამე მათგანთა დამშჭუალეს და ჯუარითა სიკუდილსა მისცეს. ხოლო იგი თავადი ყოველთა ადგილთა სავსებით იყო და არს და ზეცისა მსახურთაგან დიდებასა მიიღებს. აწ ესერა მიხედაჲ ამაოჲსა მოქმედთა მათ და რომელი დამკჳდრებულ არს ცათა შინა, ეცინის მათ და შეურაცხ-ჰყოფს და ძლეულთა მათ ღაღადებით ეტყჳს: „მე დავდეგ მეუფედ მის მიერ“[3]. და მოიყვანებს ესრეთ და იტყჳს: „ზედა სიონსა, მთასა წმიდასა მისსა“[3*]. არა ხოლო თუ სიონსა ოდენ ზედა იქმნა მეუფედ, არამედ საჩინოთა ზედა და უჩინოთა ყოველთა დაბადებულთა მეუფედ. ამისთჳს იტყჳს სიონსა, რამეთუ ჰურიათა მეფობისა დასაბამი სიონით იყო. ყოველთა ჰრწმენა წესი და ბრძანებაჲ სიონით მეუფისაჲ. ეწამების ამას სიტყუასა, რომელსა იტყჳს: „წარვედით და მოიმოწაფენით ყოველნი წარმართნი და ნათელ-სცემდით მათ სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სულისა წმიდისაჲთა“[4*]. მას ჟამსა ეტყჳს: „მე დავდეგ მეუფედ მის მიერ“, რამეთუ ვითარცა კაცი იტყჳს, თუ „მე დავდეგ მეუფედ“, არამედ იგი თავადი ვითარცა ღმერთ არს, აქუს მკჳდრობაჲ და მეუფებაჲ. არამედ მოღუაწებასა თჳსსა იტყჳს: „მე დავდეგო მეუფედ“, რამეთუ ყოველივე რაჲ სარგებელად ჩუენდა შეგუამსახურა, ხოლო ღმერთი არს თჳთ უჟამოჲ და დაუსაბამოჲ, ძლიერი მეუფებითა თჳსითა. წამებს ღაღადებით წინაჲსწარმეტყუელი და იტყჳს: „საყდარი შენი, ღმერთო, უკუნითი უკუნისამდე, კუერთხი განგებისა შენისაჲ და კუერთხი სუფევისა შენისაჲ“[5*]. რამეთუ ყოველსა ჟამსა მაღალ ხარ და მაღალთა შინა დამკჳდრებულ ხარ, ჴმობს დავით გალობით და იტყჳს: „შენ მხოლოჲ მაღალ ხარ ყოველსა ქუეყანასა ზედა“[6*]. იტყჳს მოღუაწებასა მისსა და ღმრთეებასა, რამეთუ ეტყჳს ესრეთ ზაქარია იოვანეს: „აწ შენ, ყრმაო, წინაჲსწარმეტყუელ მაღლის გეწოდოს“[7*]. შენ, იგივე ძჱ ერთი, რომელ არს თანასწორი მამისაჲ, იშვა დღეს ღმრთისმშობელისაგან ქალწულისა ბუნებითა ჩუენითა. და ყოველივე საჴმარი მოღუაწებით აღასრულა თჳთ ძემან ჴორცითა თჳსითა. ესე აღუღებიეს, ვითარცა პირისაგან ძისა, და დიდითა ჴმითა ღაღადებს და იტყჳს ნეტარი დავით: „უფალმან მრქუა მე: „ძჱ ჩემი ხარი შენ და მე დღეს მიშობია (sic) შენ“[8*]. ჟამსა მას ვერვინ შემძლებელ არს გულისხმის-ყოფად, გარნა სულისა წმიდისა მოძღურებითა ღმრთეებისათჳს ძედ იტყჳს, თუ: „ძჱ[3] ჩემი ხარ შენ“. და ღმრთისმშობელისაგან ჴორციელად შობისათჳს — „მე დღეს მიშობიე შენ“. ამისთჳს მოვედით და ვისმინოთ ყოვლისა მპყრობელისა ღმრთისაჲ, რომელსა პირითა დავითისითა იტყჳს: „საშოჲთაგან წინავე მთიებისა გშევ შენ“[9*]. აწ ესერა ჭეშმარიტსა ძესა ღმრთისასა ჰასაკი აქუს, რამეთუ ჴორცითა თჳსითა ისმინა ყოველი ესე და მისა მიმართ რწმუნებულა

[1] პეტრჱ. [2] მას. [3] ძე.

[1*] საქმე 15,10—11. [2*] ფს. 2,3—4; [3*] ფს. 2,6. [4*] მთ. 28,19. [5*] ფს. 44,7; [6*] ფს. 96,9; [7*] ლ. 1,76; [8*] ფს. 2,7. [9*] შდრ. ფს. 109, 3.

ყოველი სოფელი და დიდებად ღმრთისა მოგუყვანებს. და გამოგუთხოვნა ჩუენ გამოჴსნად და სამკჳდრებელად თჳსა ყოველნი წარმართნი, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „ითხოვენ ჩემგან და მიგცნე შენ წარმართნი სამკჳდრებელად შენდა, დაპყრობად შენდა ყოველნი კიდენი ქუეყანისანი“[1*], რამეთუ ღირს ჭეშმარიტი შემოქმედი ყოველთაჲ, რამეთუ ყოველივე მის მიერ იქმნა და თჳნიერ მისა არცა ერთი რაჲ იქმნა, და მან დაჰბადნა ყოველნი საჩინონი და უჩინონი და შემოქმედი არს ყოველთაჲ და დამბადებელი. დალაცათუ (260v) უფალი და ღმერთი არს, აღილო, ვითარცა[1] კაცმან, მოღუაწებაჲ ყოველთა კიდეთაჲ, რამეთუ მაშინ აგინებდეს ესრეთ, ვითარმედ ჰურიანი ხოლო არიან სამკჳდრებელ ღმრთისა და ერ, ამისთჳს, თუ იყო ნაცვალად უფლისა ერი თჳსი იაკობი, ნაწილად სამკჳდრებელისაგან თჳსისა ისრაჱლი[2*], აწ ამისა შემდგომად განაგდო და განიშორა*[3] სამკჳდრებელისაგან თჳსისა კრებული ჰურიათაჲ ამისთჳს, რამეთუ არცა ერთი რაჲ უმჯობესი პოვა მათ თანა, რამეთუ ღმრთისმბრძოლ იქმნნეს, სამართლად მიცვალა სამკჳდრებელი თჳსი წარმართთა თანა. და ესე უწინარესვე გულისხმა-ეყო და ამცნებს მათ და ქადაგებს სიხარულსა წარმართთასა და იტყჳს: „იხარებდით წარმართნი ერისა მისისა თანა!“ ვჰპოვებთ ამას ქადაგებად წარმართათჳს, რომლისათჳს იქმნეს ჰურიანი წინამძღუარ და მოუწოდეს წარმართთა სამკჳდრებელად და იხარებენ მათ თანა ღმრთისა ნიჭთაგან.

არა ხოლო თუ ათორმეტთა ნათესავთა ჰურიათა, არამედ სამეოც და ათთა მოწაფეთა და უმრავლეს ხუთასისა ძმათა, რომელთა ეჩუენა შემდგომად აღდგომისა და ღმერთშემოსილსა პავლეს და კრებულსა სამათასთასა და ხუთათასთა, რომელთა ურაკპარაკთა ზედა ეტყოდა თავი მოციქულთაჲ პეტრე[2], რომელ თქუა, თუ: „ღმრთისმსახურნი და მრავალნი ბევრნი, რომელთათჳს დიდი იაკობ იტყჳს: ჰხედავთა, რაოდენნი ბევრნი მორწმუნეთა ჰურიათანი არიან? ესე ყოველი სიმრავლჱ მორწმუნეთა[3] ჰურიათაჲ, რომელთა თანა იხარებენ წარმართნი“; აღივსო და აღესრულა სიტყუაჲ მოსესი, რომელსა იტყჳს: „იხარებდით წარმართნი ერისა მისისა თანა“[4*]. აღავსო და აღასრულა ესე უფალმან ყოველთამან და გჳჩუენა, თუ არა არს განრჩევაჲ, რომელსა ენებოს სარწმუნოებაჲ — თუ ჰურიაჲ იყოს გინათუ წარმართი, რამეთუ იტყჳს ესრეთ, ვითარმედ: „სხუანიცა საცხოვარნი არიან, რომელნი არა არიან ამის ეზოჲსანი; იგინიცა ღირს არიან შემოკრებად და მოყვანებად ჩემდა, და ჴმისა ჩემისაჲ ისმინონ და იქმნენ ერთ სამწყსო და ერთ მწყემს“[5*]. ამას უწინარეს წინაჲსწარმეტყუელებს ფსალმუნითა, ქებით გალობს დავით და იტყჳს: „ითხოვენ ჩემგან და მიგცნე შენ წარმართნი სამკჳდრებელად შენდა“. აწ ესე ყოველი მიჩუენონ და მითხრან მე ჰურიათა, ვინ სხუაჲ იყო, რომელმან დაიპყრნა ყოველნი კიდენი ქუეყანისანი, ჰურიათაგანი გინა თუ წარმართთაჲ, არა თუ იგი მხოლოჲ, რომელი აღმოსცენდა ძირისაგან დავითისა ჴორციელად, რომელ არს თავადი უფალი ჩუენი იესუ ქრისტე?

მართლ დააბრმნა იგი ყოველნი სიტყუამან წინაჲსწარმეტყუელისამან, რომელი პირველვე თქუა მათთჳს: ეძიებდენ კედელსა, ვითარცა ბრმანი და მწუხარენი, რომელთა არა აქუნ წინამძღუარი, შეცთომილნი შთავარდენ სიღრმეთა მათ პატიჟისა თჳსისათა. ამას ჰქად[აგ]ებს წინაჲსწარმეტყუელი და იტყჳს:

---

[1] ვ͞ჲ. [2] პეტრჱ. [3] მორწმუნეთაჲ.

[1*] ფს. 2, 8. [2*] შდრ. II შჯ. 32,9. [3*] შდრ. ფს. 77,60. [4*] II შჯ. 32,43. [5*] ი. 10,1.

„მწყსნეს იგინი მან", რომელი მათგან ჯუარს-ეცუა, „კუერთხითა რკინისაჲთა"[1*]. ესე იგი არს ჰრომაელთა მეფობაჲ, რამეთუ იგი არს მეფობაჲ ჰრომაელთაჲ, რომელსა რკინად იტყჳს, რამეთუ ძლიერ არს.

იგავობს ესრეთვე დანიელ და რკინად უწოდს მეფობასა მათსა. და „ვითარცა ჭურჭელნი მეკეცეთანი შეემუსრნეს იგინიო"[1*]. სამართალი საშჯელი საჯა ღმერთმან ჴელითა ჰრომთაჲთა ნათესავსა ზედა ჰურიათასა, რამეთუ თჳთ თავით თჳსით ღაღადებდეს და იტყოდეს: „არავინ არ[ს] მეუფჱ ჩუენი, გარნა კეისარი"[2*], (261r) მისცნა იგინი ჴელთა კეისრისათა, რომელსაცა ეძიებდეს, რომელმან ძლიერებითა თჳსითა უსამართლოვებაჲ მათი დამწყსო კუერთხითა რკინისაჲთა. უკუეთუ არა სიტყუასა ამას ზედა თქუან ესე, ვის ზედა აღესრულოს თქუმული ესე, გარნა ხოლო მათ ზედა, რომელთაგან აღიღო და აღაოჴრა ქალაქი? აწ ამისა შემდგომად წინაჲსწარმეტყუელი მოაქცევს სიტყუასა თჳსსა კრებულისაგან ჰურიათაჲსა და მეფეთა ზედა მორწმუნეთა და იტყჳს: „აწ, მეფენო, ესრე გულისხმა-ყავთ და განისწავლენით ყოველნი მსაჯულნი ქუეყანისანი"[3*]. მიხედეთ ჰურიათა, რომელნი ვითარცა კუერთხითა რკინისაჲთა სწავლნა იგინი, ისწავეთ მათგან თქუენ და ივლტოდეთ ცრუთა მათგან ჰურიათა, „მიიღეთ სწავლაჲ, ნუუკუე განრისხნეს უფალი"[4*], რამეთუ მეუფჱ ჩუენი არს, და ჰმონეთ უფალსა შიშით და უგალობდით მას ძრწოლით"[5*]. აწ ჯერ-არს ყოველთაგანვე მონებად უფლისა, გალობად მისა ძრწოლით ზარისაგან სატანჯველთა მისთაჲსა და არა ხოლო თუ მინდობად ოდენ კაცთმოყუარებასა ღმრთისასა, არამედ შიშით და ძრწოლით ზარისაგან სატანჯველთა მისთაჲსა; და სახიერებისა თანა იწრაფდეს საქმედ სიწმიდესა და იხარებდეს ჴსნისათჳს თჳსისა. სიხარულსა თანა ჯერ-არს შიში და ძრწოლაჲ, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „რომელ მოგცეს ნებამან ანუ ბუნებამან, ეკრძალე[1] მას, და ნუუკუე დაგცეს". „მიიღეთ სწავლაჲ, ნუუკუე განრისხნეს უფალი და წარსწყმდებოდით თქუენ გზისა მისგან მართლისა"[7*], რამეთუ არა ხოლო თუ ფრიადი ღმრთის-მეცნიერებაჲ და რწმუნებაჲ მოიყვანებს სრულებად, არამედ სარწმუნოვებისა თანა ჯერ-არიან საქმენი სიწმიდისანი, რომლითა მტკიცედ აღიღოს ყოველი. მერმე ამისა შემდგომად აღვსებული მიიწიოს სრულებად ჟამსა მას თჳსსა, „რაჟამს აღატყდეს მყის გულისწყრომაჲ მისი" და წარმდებნი იგი სატანჯველნი ოთხკერძოვე გარე-მოადგენ და ვითარცა შეშანი შეიწუებოდიან, ცეცხლითა ეგზებოდიან. ხოლო რომელთა ლხინებაჲ პოვონ, ღმრთისმსახურთა და სამართლის-მოქმედოთა, რომელნი ესვიდეს მოწყალებასა ღმრთისასა, საქმისა თჳსისა შრომანი აღიხუნეს და მიიღეს გვრგვნი დიდებისაჲ და სანატრელ იქმნნეს, რამეთუ იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი ესრეთ: „რაჟამს აღატყდეს რისხვაჲ მისი, ნეტარ არიან ყოველნი, რომელნი ესვენ მას"[6*]. რაჲ არს ესე, რომელსა იტყჳს? რომელნი საქმითა ბოროტითა ცხოვნდებოდიან, იგინი ცეცხლითა სატანჯველად განმზადებულ არიან, ხოლო რომელნი სიმართლისა საქმითა ცხოვნდებოდიან, იგინი სანატრელ-ყვნეს ღმერთმან და გვრგვნოსან.

---

1 ეკრძალჱ.

1* ფს. 2, 9. 2* ი. 19, 15. 3* ფს. 2, 10; 4* ფს. 2, 12; 5* ფს. 2, 11.
6* ფს. 2, 2.

## Ⴂ ႴႱႠႪႫႳႬႨ

### დავითისი, რაჟამს ივლტოდა პირისაგან აბესალომისა, ძისა თჳსისა

ცხად არს თხრობაჲ და ძალი ფსალმუნისაჲ და დიდად და უაღრესად განსაკვრვებელ არს წარმდებებაჲ მრჩობლი და უკეთურებაჲ აბესალომისი. და უფროჲსად და უმეტესღა განსაკვრვებელ არს სიმშჳდე და სიმართლჱ დავითისი, ვითარ მრავალფერთა განსაცდელთა შეუძლო დათმენად, რამეთუ არა თუ მახლობელნი წარმართნი ოდენ შეიძრნეს მის ზედა ბრძოლად, არამედ სხუანი ბოროტნი და უშჯულოვებანი სახლსა შინა თჳსსა რისხვანი მოივლინნეს. რაჲ ვთქუათ სიკუდილისათჳს მამისა და ძმისმკლველისა აბესალომისა წარმდებებაჲ, (261v) რომელი უფროჲსად მამასაცა ზედა წარმდებ იქმნა უყოფად დევნისა, რომელ სულისა მადლითა დავით სიმჴნითა თჳსითა განერა ყოვლისაგანვე და უფროჲსად პოვა ძლევაჲ? ხოლო ჟამსა ამას ესერა (განმ)რავლებისათჳს წინააღმდგომთა თჳსთა მრავალთა და პირად-პირადთა განსაცდელთა ზედა მისლვისათჳს ღაღადებს ღმრთისა მიმართ და იტყჳს: „უფალო, რად განმრავლდეს მაჭირებელნი ჩემნი? და მრავალნი აღდგეს ჩემ ზედა. მრავალთა ჰრქუან სულსა ჩემსა, ვითარმედ: „არა არს ცხორებაჲ შენი ღმრთისა მიერ“1*. მრავალნი და ფრიად სასტიკად უსასო იქმოდეს მრავალთა, ვითარმედ არა პოვოსო ჴსნაჲ ღმრთისაგანო. ხოლო მე ჭეშმარიტად და მტკიცედ ვიცი, ვითარმედ არა მიიქციო პირი შენი თანა-წარსლვად, რომელნი გხადიან შენ, დაღაცათუ მრავლითა ცოდვითა სავსე[1] იყვნიან. ხოლო აწ მრავლითა მჴურვალებითა გევედრები შენ მწარეთათჳს ბოროტთა და უსამართლოდ დევნათა, რომელნი ძისა ჩემისაგან შევიკრ(იბე)ნ. შენ ამამაღლე მე და განმაძლიერე მე უფროჲსად ზედა მდევარსა ჩემსა და თანა-მზრახვალსა მისსა, რამეთუ ამას გჳჩუენებს სიტყჳთა თჳსითა: „შენ, უფალი, მწე ჩემდა ხარ, დიდება ჩემდა და ასამაღლებელ თავისა ჩემისა“2*, რამეთუ არა მეფობასა ჩემსა და ძალსა ჩემსა ჟამსა ამას ვესავ, არამედ შენგან შეწევნასა და დიდებასა სარწმუნოვებით ველი. და შენ ხარ სასოჲ3* შესავედრებელი4* ჩემი და მწრაფლ აღამაღლე მარჯუენე ჩემი5*: „ჴმითა ჩემითა უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ და შეესმა ჩემი მთით წმიდით მისით“6*. რამეთუ იტყჳს ესრე, ვითარმედ ყოვლითა გულისთქუმითა გონებისა ჩემისაჲთა შევსწირავ შენ წინაშე ლოცვასა, რამეთუ ვიცი, ვითარმედ შენ კაცად-კაცადსა თხოვათა მათთა აღუვსებ და აღუსრულებ. და არა თუ ჴმაჲ და სულ-თქუმაჲ და ღაღადებაჲ ესევითარისაჲ საჴმარ არს ჩუენდა გულისხმის-ყოფად, არამედ სულიერითა დიდითა გულის-თქუმითა და მჴურვალებითა და სულთქუმითა უსიტყუელითა თხოვად ღმრთისაგან შეწევნაჲ, რამეთუ ამასვე ეტყჳს ყოველთა ღმერთი ნეტარსა მოსეს: „რაჲსა ჰჴმობ ჩემდა მომართ?“ ხოლო ჴმობად იტყჳს უსიტყუელსა მას, რომელი გულითა და გონებითა არნ ლოცვაჲ. და „შეისმინა ჩემი მთით წმიდით მისით“, პოვა აღსრულებაჲ ჩუეულებისაებრ ჴმისა, რამეთუ ესრეთ ჰგონებდეს, ვითარმედ კარავი საწამებელისაჲთა ხოლო არს წამებაჲ ყოველთა ღმრთისაჲ, რამეთუ მუნით ხოლო აღიღიან მღდელთმოძღუართა კითხვა[2]-მიგებისა პასუხი საუკუნოჲ. „მე დავწევ, დავიძინე, განვიღჳძე[3], რამეთუ უფალი მწე[4] მეყო მე“7*. ღამჱ და ძილი მრავალგზის წიგნთა იწროვებად და ჭირად და ზედა-მოსლვად უღმრთოთა თქუეს,

---

[1] ს~ვსჱ. [2] კითხვაჲ.-. [3] განვიღჳძჱ. [4] მწჱ-.

1* ფს. 3,2–3. 2* ფს. 3,4. 3* შდრ. ფს. 90,9. 4* შდრ. ფს. 30,4. 5* ფს. 88,43. 6* ფს. 3,5. 7* ფს. 3,6.

ჩემისაჲ. არა დადუმნების სული ღმრთისმოყუარე, არამედ ყოველსა ჟამსა ჩუეულებაჲ აქუს ლოცვისა-ყოფად ფართოვებასა შინა და იწროვებასა, გამოიღებს ნაყოფსა თჳს[სა] მსხუერპლად, ესე იგი არს საქმენი სიმართლისანი, არამედ იგი მას მოუწყინებელად ღმრთისა მიმართ ღაღადებს და გალობით ამხილებს გულფიცხელთა და იტყჳს: „ძენო კაცთანო, ვიდრემდის გულფიცხელ ხართ, რად გიყუარს ამაოვებაჲ[1] და ეძიებთ სიცრუვესა“[1*] ჩემგან მიიღეთ და გულისხმა-ყავთ და ისწავეთ, ძენო კაცთანო, ღმერთი დიდითა კაცთმოყუარებითა და მოწყალებითა. და რომელთა ჰხადონ მას გულითა და გონებითა, მსწრაფლ შეისმინოს მათი; აწ ზრახვაჲ ამაოვებისაჲ განაგდეთ თქუენგან და „გულისხმა-ყავთ, რამეთუ საკჳრველ-ყო უფალმან წმიდაჲ თჳსი; უფალმან შეისმინა ჩემი, ღაღადებისა ჩემისაჲ მისა მიმართ“[2*]. რამეთუ არა თუ ცუდად რაჲმე და მცირჱდვე იქმნა, არამედ განცხადებულად მრავალგზის სიკუდილისაგან იჴსნა[2] და (263r) ზედა მტერთა ყოველთა მძლედ და მთავრად დაადგინა[3]. ამისთჳს იტყჳს: „გულისხმა-ყავთ, რამეთუ საკჳრველ-ყო უფალმან წმიდაჲ თჳსი“[2*]. წმიდად აქა იტყჳს კუალად ერთგულთა და უცოდველთა, ვითარმედ არა ბრალი ექმნა მათ, რომელთა სდევნიდეს. უკეთურად და გულფიცხელად ურწმუნოთა იტყჳს, რომელთა ესოდენი ეხილვა მაცხოვარებაჲ ღმრთისაჲ, და იგინი ურცხჳნოდ ზედა-მოუვიდოდეს მართალთა დამძიმებულნი გულითა, ვითარცა ვინ ღჳნითა აღატყდის და განცოფნის დამძიმებული და ბრუქცეული და ჴრტინავნ და გორავნ და თავისაგან მისისა აღმოუდინ ორთქლი, რომელთაგან (sic) შეპყრობილ არნ ცნობაჲ მისი, და ჴელნი მისნი განცვბრებულ, დამძიმებულნი თუალნი მისნი[4] და დაწუხვილ, ვითარცა მკუდრისანი, და ძნიად შეუძლის აღხილვად. ესრჱთვე სახედ არიან ურწმუნონი და უკეთურნი. ამისთჳს აღუღებიეს დღეს ჴმაჲ ღაღადებისაჲ და იტყჳს „გულისწყრომასა თქუენსა ნუ სცოდავთ“[3*], რომელსა ჟამსა იქმოდით და განრისხებულ იყვნეთ, ნუვის აჴირვებთ და ნუვის ბოროტსა ბოროტისა წილ მიაგებთ. უკუეთუ ბოროტი ბოროტისა წილ არა ჯერ-არს მიგებაჲ, რაჲსათჳს კეთილისა წილ ბოროტსა მიაგებთ? „რაჲ თქუან გულთა თქუენთა, სარეცელთა თქუენთა ზედა შეინანეთ“[4*], რამეთუ სარეცლად დაწყნარებულებასა იტყჳს და ღამესა — ჟამად განსუენებისა. რამეთუ თჳნიერ შფოთისა არიან ზრახვანი, ხოლო დღე ყოველ კუეთებითა მოიხუამს ბუნებაჲ. ხოლო შჯულისმდებელი ასწავებს მათ და ეტყჳს: „შეწირეთ უფლისა მსხუერპლი სიმართლისაჲ და ესევდით უფალსა“[5*].

გამოვიძიეთ და ვპოვეთ ძუელისა შჯულისა მცნებათა და საკუერთხთა და მსხუერპლთა მოსესთა, რამეთუ შეწირიან საკუერთხი წარმართთა და ჰურიათა, ვითარცა აწ მწვალებელნი და წარმართნი საკუერთხსა ჰყოფენ. არამედ ნებაჲ ღმრთისაჲ ესე არს, რომელსა იტყჳს: „შეწირეთ მსხუერპლი სიმართლისაჲ და ესევდით უფალსა“. ესრეთვე უფალი ჩუენი იესუ ქრისტე ეტყჳს მოწაფეთა თჳსთა: „მე ვარ ვენაჴი და თქუენ რტონი და მამაჲ ჩემი მოქმედი არს; ყოველმან რტომან, რომელი ჩემ თანა დანერგულ არს და არა გამოიღოს ნაყოფი, გარე[5] განაგდოს იგი მამამან ჩემმან“[6*]. არა თუ ცუდად რაჲ თქუა, არამედ რომელი ჩემ თანა დანერგულ არსო. ესე იგი არს, ვითარმედ

[1] ამავოვებაჲ. [2] იჴსნნა. [3] დაადგინნა. [4]+და. [5] გარჱ.

[1*] ფს. 4,3. [2*] ფს. 4,4. [3*] ფს. 4,5. [4*] ფს. 4,5. [5*] ფს. 4,6. [6*] ი. 15,1—2.

რომელი არა ჩემითა ბრძანებითა, ვითარცა-იგი მე სარწმუნოვებაჲ და შჯული მივეც; მრავალნი არიან, რომელნი არა მიისწრაფიან სარწმუნოვებად და ღმრთისმეცნიერებისა დიდებასა კაცთაგან ეძიებენ. ამისთჳსცა გჳჩუენებს და პირადპირადითა სიმჴნითა ჰნებავს განმართლებაჲ. „მრავალთა თქჳან: ვინ გჳჩუენოს ჩუენ კეთილი უფლისაჲ?“[1*] ამას მათ ზედა იტყჳს, რომელთა ზედა ოდესმე მიიწიის მწუხარებაჲ და ჭირი და უსასო-იქმნნიან თავით თჳსით და მოწყინებულნი სულმოკლებით იტყოდიან: „ვინ გჳჩუენოს ჩუენ კეთილი უფლისაჲ?“ აწ ესერა კეთილი ღმრთისაჲ ურთიერთას განგუარჩევს მათგან, რომელნი წარმდებ იქმნნეს. ხოლო ჩუენ ვიტყჳთ: „გამოგჳჩნდა ჩუენ ნათელი პირისა შენისაჲ, უფალო. მოეც სიხარული გულთა ჩუენთა:“[2*] რამეთუ იგინი მოწყინებით ზრახვიდეს და იტყოდეს მსგავსად კაცობრივისა ურწმუნ(263v)ოვებისათჳს თჳსისა. იქმნნეს ხოლო რომელნი შენმიერითა ღმრთისმეცნიერებითა, შენდა მიმართ გურწმენა[1] და გამოგჳჩნდა ჩუენ ნათელი პირისა შენისაჲ, ესე იგი არს სარწმუნოვებაჲ ქრისტეს მეცნიერებისათჳს და თანა-წარმჴდეს, რომელნი აღდგომილ იყვნეს ჩუენ ზედა და შემაწუხებდეს ჩუენ, კეთილად და მოეც სიხარული გულთა ჩუენთა. და კუალად აშურებს უმადლოთა მათ და ეტყჳს: მათ თანა არს კეთილის-ყოფაჲ ღმრთისაჲ, „ნაყოფისაგან [იფქ]ლისა და ღჳნისა და ზეთისა მათისა[2] აღავსნა იგინიო“[3*]. და კუალად ამხ[ილ]ებს მათვე, რომელნი იტყჳან, თუ „ვინ გჳჩუენოს ჩუენ კეთილი უფლისაჲ?“ რომელმან ესოდენნი კეთილის-ყოფანი უფლისანი უწყნის, ვითარღა იტყჳს, თუ ვინ გჳჩუენოს ჩუენ კეთილი უფლისაჲო, რომელნი ნაყოფისაგან — იფქლითა, ღჳნითა ზეთითა მათითა აღვსებულნი იხარებდეს. ამხილებს მათ, რომელთა კეთილი ქუეყანისაჲ შეიწყნარეს და არა იციან მადლობაჲ ღმრთისაჲ. და რამეთუ სამითა ამით გჳჩუენებს ყოველთა კეთილთა ქუეყანისათა, და სასოვებით ესე ყოველი შეიწყნარეს კეთილი და წარმდებებით იკადრეს თქუმად, თუ ვინ [გჳჩუენოს] ჩუენ კეთილი უფლისაჲო. ხოლო მე ვიტყჳ: შეიწყნარე კეთილი უფლისა ჩუენისაჲ და ღმრთისმეცნიერებისა სასოვებაჲ, მრწამს და მშჳდობითა მით ამით სასოვებითა „დავწევ, დავიძინე და განვიღჳძე, რამეთუ შენ უფალმან მხოლომან სასოვებით დამამკჳდრე მე“[4*]. ყოველნი, რომელნი შეძრწუნდეს და ურწმუნო იქმნნეს და მიწად მიიქცეს ზრახ[ვითა . . . . . ] თჳსთაჲთა ესევითართა [. . . .] გამოიჴსნენ, ღმერთო, შენითა მოწყალებითა და [კე]თილის-ყოფითა, წინამძღუარ-ე(ქ)მენ სასოვებისა და აუწყე მშჳდობაჲ და სასოვებაჲ აღდგომისაჲ, რამეთუ მსგავსად ძილისა სიკუდილმან შეიპყრნა; რამეთუ ვითარცა ძილისაგან რაჲ ვინ განაღჳძის, ესრეთვე და უაღრესღა სიკუდილისაგან განსასუენებელსა და აღდგომასა მოველით. ძილად აქა სიკუდილსა გჳჩუენებს, რომელთა უშიშად სასოვებითა აღდგომისაჲთა შეისუენონ. რამეთუ არიან ვიეთნიმე, რომელნი ბოროტთა საქმეთა თჳსთათჳს შეძრწუნებულ არიან სიკუდილისაგან და სასო-წარკუეთილ ქმნულ არიან აღდგომისათჳს.

ხოლო დავით მჴნედ დასდებს წინაშე წინდსა სასოვებისასა და ძილად შეჰრაცხებს სიკუდილსა, და განღჳძებასა სასოვებით ახარებს და სიხარული ჰრწამს აღდგომისაჲ ღაღადებით.

---

[1] გჳრწმენა. [2] მათისაჲთა.

[1*] ფს. 4,7. [2*] ფს. 4,7—8. [3*] ფს. 4,8. [4*] ფს. 4,9.

## ⴄ ფსალმუნი

### დავითისი, აღსასრულთაჲ, მკჳდრისათჳს

ყოველთა, რომელთა ზედა-დაწერილი განჰმარტეს და თარგმანეს, განაცხადეს მას შინა, [ . . . . . . ] რაჲ [ . . . . . .] სიტყუასა ღმრთისასა, ესე იგი არს მხოლოდშობილი ძჱ მისი, შეაერ[თა] მის თანა ეკლესიაჲ მისა და უწოდა მკჳდრად, რამეთუ თავ მისა არს ქრისტე და ასონი [მი]სნი — (ესე) თჳსთჳსად თითოვეული თჳსი, რომელნი ღმრთის-მსახურებით ვლენან ცხორებად სიწმიდითა სლვისა თჳსისაჲთა, რამეთუ იტყჳს ესევითარისათჳს უფალი პატიოსანსა სახარებასა შინა თჳსსა: „მოვედით, კურთხეულნო მამისა ჩემისანო, დაიმკჳდრეთ სასუფეველი განმზადებული დასაბამითგან სოფლისაჲთ“[1*]. და რჩეული მონაჲ ღმრთისაჲ პავლე[1] (264r) იტყჳს: „სული ღმრთისაჲ ეწამების სულსა ჩუენსა, ვითარმედ შვილნი ღმრთისანი ვართ, უკუეთუ შვილ, მკჳდრცა ღმრთისა თანა და მკჳდრობის-მოდგამ ქრისტეს თანა“[2*]. და კუალად, ვითარმედ: „არა ვართ მონა, არამედ შვილ, უკუეთუ შვილ, მკჳდრცა ქრისტეს მიერ“. აწ მკჳდრობისათჳს მრავალსა სხუასაცა ვჰპოვებთ საღმრთოთაგან წიგნთა. ესე არს ძალი და ბუნებაჲ ფსალმუნისაჲ, რამეთუ რაოდენ ზედა-მიწევნით მოვედით შესლვად სიტყუათა ფსალმუნისათა. „სიტყუათა ჩემთაჲ ისმინე, უფალო, და გულისხმა-ყავ ღაღადებაჲ ჩემი, მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა“[3*]. მრავალგზის და მრავლით კერძო აღდგეს და მოიწინეს განსაცდელნი და ღელვანი ზედა ეკლესიასა, არა ხოლო თუ ერთსა ეკლესიასა, არამედ ყოველთა სულთა, რომელნი სიწმიდით სახელ-დებულ არიან, მოივლინნეს მათ ზედა ჭირნი და შეძრწუნებანი, არამედ ძლევაჲ პოვა ეკლესიამან და წმიდათა მისთა უფროჲს ყოველთა მტერთა მისთაჲსა. დაღაცათუ შეიძრნეს განსაცდელნი დაცემად ლოდსა ზედა, ბჭენი ჯოჯოხეთისანი მას არა ერევიან.

არამედ იყო ესე ყოველი, რაჲთა უფროჲსად გამოჩნდეს სიმჴნე ჩუენი და ღმრთისა მიმართ ვედრებანი ჩუენნი შევწირნეთ, ვითარცა აწ მოძღურებაჲ გუასწავებს ჩუენ, თუ ვითარ ჯერ-არს ყოველთა ღმრთისა და მეუფისა ვედრებაჲ და სულ-თქუმათა შეწირვაჲ. გუასწავებს ჩუენ ესრჱთ: „სიტყუათა ჩემთაჲ ისმინე, უფალო, და გულისხმა-ყავ ღაღადებაჲ ჩემი, მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა, მეუფეო ჩემო და ღმერთო ჩემო“[3*]. აწ არა თუ ღაღადებასა ღაღადებითა გულისხმა-ჰყოფს, რამეთუ არა თუ ყურნი ასხენ სასმენელად, რამეთუ ღმრთისათჳს რაოდენი რაჲ ჴორციელებაჲ თქუან წიგნთა, სწავლისა ჩუენისათჳს არს და არა თუ ბუნებისათჳს ღმრთეებისა. აწ რაოდენი რაჲ თქუან ჴორციელებრი რაჲმე ურვაჲ, მსგავსად ასოთა მათებრ იქმნების, ვითარცა ელია[ს] მრავლითა კადნიერებითა ღმრთისათჳს შური აქუნდა, რომელმან თქუა ესრეთ: „ცხოველ არს უფალი, რომლისა ვდგა მე წინაშე მისა[4*] დღეს[2]“.

„რამეთუ შენ უფალი არა ეგრე ხარ, ვითარმცა გინდა ურჩულოვებაჲ. არა დაიმკჳდრონ შენ წინაშე უკეთურთა, არცა დადგენ უშჯულონი წინაშე თუალთა შენთა“[5*]. შეისმინე[3] თხოვისა ჩემისაჲ და განმაშორენ ჩემგან შეძრწუ-

---

[1] პავლჱ. [2] დ̃ეს. [3] შეისმინი.

[1*] მთ. 25,34. [2*] რომ. 8, 16—17. [3*] ფს. 5,2—3. [4*] III მეფ. 18,15. [5*] ფს. 5, 5—6.

ზებანი, ჭირნი ულმრთოვებისანი. უწყი, რამეთუ ბილწ არიან წინაშე შენსა ყოველნი სლვანი და საქმენი უწესოვებისანი და რომელნი მოვიდენ, ნუ ულმრთოვებით ავლინებენ სლვათა თჳსთა.

ესე გალობად აღუღებიეს დავითს და განცხადებულად ფსალმუნსა შინა თჳსსა იტყჳს: „მოიძულენ შენ ყოველნი, რომელნი იქმან უშჯულოვებასა, წარწყმიდენ, რომელნი იტყჳან სიცრუვესა; კაცი მოსისხლჱ და მზაკუვარი სძაგს უფალსა“1*. უკეთურებისა საქმენი და რომელთა წინა-აღდგომაჲ ღმრთისაჲ ენება და ცილობისა საქმენი მათნი არა ხოლო თუ ერთგზის მოიძაგნა და განიშორნა. არამედ დაღაცათუ მრავალნი ჭირნი მიაწინეს ზედა წმიდათა, ვერ შეუძლეს ძლევად მათა, არამედ იგინივე თავით თჳსით უფროჲსღა შორის წარწყმდეს, რამეთუ დაღაცათუ ჟამითი ჟამად წარმდებ იქმნნეს, ვერვე შეუძლეს ზედა მისლვად (264v) და წინა-აღდგომად სიტყუასა უფლისა ღმრთისა ჩუენისა იესუ ქრისტესსა, რამეთუ იტყჳს: „ბჭენი ჯოჯოხეთისანი მას არა ერეოდიან“2*. ამასვე ფსალმუნსა ესე განცხადებულად იტყჳს: „ხოლო მე მრავლითა მოწყალებითა შენითა შევიდე სახლსა შენსა, თავყუანის-ვსცე ტაძარსა წმიდასა შენსა შიშითა შენითა“3*. რომელნი იტყჳან: მიჴსენ მე ყოველთაგან განსაცდელთა და მარჯუენითა შენითა დამიფარე მე ყოველთა მოვლინებულთა განსაცდელთაგან, რომელნი სახელ-დებულ არიან, ესე იგი არს „ბჭეთაგან ჯოჯოხეთისათა“ და რამეთუ ყოველსა ჟამსა შევსწირავთ თავყუანის-ცემასა ტაძარსა შინა დიდებისა შენისასა, რამეთუ ვერ შემძლებელ ვარ მე დავიწყებად კაცთმოყუარებისა, რომლითა მომმადლე მე კადნიერებაჲ.

„უფალო, მიძღუ მე სიმართლითა შენითა და მტერთა ჩემთათჳს წარმართე წინაშე ჩემსა გზაჲ შენი“4*, რამეთუ ყოველსა ჟამსა გზანი შენნი გამოწერილ არიან წინაშე თუალთა ჩემთა. თითოვეულისა მათგანისაგან ვიხილავ ამას, რამეთუ გზად წრფელთა იტყჳს და კუალად მათთჳს უფროჲსღა დაცვად ღმრთისაგან. აწ უკუეთუ საქმეთა ჩემთაგან საფარველსა ფრთეთა შენთასა დამიფარო5* და მიძღოდი და წარმიმართო, განაგნე გზანი ჩემნი.

სჳმაქოს თქუა: „წრფელ-ყავ და წარჰმართე გზაჲ ჩემი, უფალო“. ამასვე წამებს ესაია და იტყჳს, ვითარმედ: „იყოს ძნელოვანი იგი ველად და ღირღუაროვანი — გზად წრფელად“6*. და კუალად სხუასა ადგილსა იტყჳს დავით: „უფლისა მიერ არს სლვაჲ წრფელთაჲ და გზანი მისნი ჰნებვენ ფრიად“7*. დიდითა სიმდაბლითა სავსე1 არიან სიტყუანი უხუთანი, სამკვდრებელსა აღითქუმენ, რომელნი ევედრებიან ღმერთსა მტერთა მათთათჳს, სადა არა იყოს ბრძოლაჲ, ითხოვენ მართალსა და წრფელსა და ადვილსა გზასა და ურთიერთას განცხადებულად მიუთხრობენ და ამხილებენ ულმრთოთა გმობასა; და უწესოვებისა მათისა, და ბილწთა სიტყუათა მათთა ამისთჳს იტყჳს „არა არს პირსა მათსა ჭეშმარიტებაჲო, ტყუვილითაო ყოველსა ჟამსა ენითა თჳსითა შეიბილწვიანო, გული მათი ამაო-ქმნული, რამეთუ ყოველსა ჟამსა ცუდსა ზრახვასა ზრახვენ და ურჩულოვებთა სავსე ა გონებაჲ და პირი მათი, ვითარცა სამარჱ ღიაღიან ჴორჴი მათი“8*, რამეთუ დაბურვილნი2 სამარენი დაბურვილ არიან მყრალობითა სულისა მათისაჲთა, ხოლო ზე-აღებულთა3 სამარეთა მრავალგზის ზე-

---

1 სავსჱ. 2 დაბორვილნი. 3 ზე-აღებულნი.

1* ფს. 5,6—7. 2* მთ. 16,18. 3* ფს. 5,8. 4* ფს. 16,8. 5* ფს. 5,9. 6* ეს. 42,16. 7* შდრ. ფს. 36,23. 8* შდრ. ფს. 5,10.

აღმოუტევიან სიმყრალისა იგი სული მათი. ესრჱთვე იგინი მეძვობითა, ყოვლითა შებილწებითა და სიმყრალითა, პირითა მათითა სიტყუათა გმობისათა იტყჳან და ზრახვენ, ესე იგი არს უწესონი ზრახვანი მათნი და მგმობარი ენაჲ მათი, რომელნი ღმრთისა თანა და წმიდათა მისთა თანა ყოველსა ჟამსა წარმდებებით მიავლინებენ ენასა თჳსსა. იტყჳს[1], ვითარმედ „ენითა მათითა ზაკუვენ[1*]. რამეთუ ყოვლითა მზაკუვარებითა და დრკუვებითა[2] არიან ზრახვანი მათნი.

ესე უფროჲსად ბოროტ არიან მათსა, რომელნი მდუმრიად თავით თჳსით ზაკუვენ დაფარულად. უკუეთუ აღაღონ პირი მათი, სიმყრალჱ და სული გმობისაჲ მიავლინიან ღმრთისა თანა, და თუ მდუმრიად ზაკუვასა იტყოდიან. „საჯნეს იგინი ღმერთმან, (265r) დაეცნენ იგინი ზრახვათა მათთაგან, დიდძალისა ულმრთოვებისა მათისაჲთა[3] განიშორნეს იგინი“[2*] და მოიყვანნეს იგინი საშჯელად და იყვნენ იგინი დაშჯილ, აღდგენ განსაცდელად საქმეთა თჳსთაგან, რომელნი ქუსვიდეს ვითარცა ქსელსა დედაზარდლისასა[2a*], დაეცნენ იგინი ამაოვებითა ზრახვათა მათთაჲთა[3*] და აღდგომასა გუემად ღირს არიან წარმდებებითა თჳსითა. ამისთჳს, „რამეთუ განგამწარეს შენ, უფალი“[3a*], რამეთუ წარმდებებითა თჳსითა ვიდრე შენდამდე ენება ბრძოლაჲ. აწ აჩუენე ძალი შენი და განკუეთე წარმდებებაჲ მათი და ახარე[4], რომელნი გესვენ შენ, რამეთუ იტყჳს ესერა ფსალმუნი ესე ესრეთ: „იხარებდენ შენდამი ყოველნი, რომელნი გესვენ შენ უკუნისამდე, იშუებდენ და შენ დაიმკჳდრო მათ შორის“[4*], იგინი, რომელნი შენ გესვიდეს მორწმუნენი, სიხარულითა აღივსნეს და მიიღეს შუებაჲ საუკუნოჲ. წარვიდეს იგინი და დაემკჳდრნეს ესენი. „იქადოდიან შენდამი ყოველნი, რომელთა უყუარს სახელი შენი, რამეთუ შენ აკურთხე მართალი“[5*]. შენმიერითა კურთხევითა და შენითა წყალობითა ჭირთაგან მისთა განსუენებაჲ და ფართოვებაჲ პოვა, შენდა მიმართ იქადის და იტყჳს მსგავსად სიტყჳსა მის პავლესისა: „რომელი იქადოდის, უფლისა მიერ იქადოდენ[6*].

„უფალო, ვითარცა ჭურითა სათნოვებისაჲთა გჳრგჳნოსან-მყვენ ჩუენ“[6*]. სათნოვებად უწოდს წმიდათა წიგნთა კეთილად საღმრთოდ ნებასა მათსა, რომლითა განგუამტკიცნა ჩუენ, ვითარცა ჭურითა დაიფარნა წმიდანი თჳსნი, რამეთუ სხუასა ადგილსა იტყჳს: „გთნდა, უფალო, ქუეყანაჲ შენი“[7*]. ითქუმის, ვითარმედ კეთილი ინებე სამკჳდრებელსა შენსა მოშიშთა შენთა. აწ აქა ამას იტყჳს, ვითარმედ სათნოვებითა და კეთილითა ნებისა შენისაჲთა და მრავლითა ჩუენდა მომართ კაცთმოყუარებითა მოწყალებისა შენისაჲთა მეყავ ჩუენ ჭურ შესავედრებელ სრულიად ძლევად მტერთა ყოველთა ძლევითა ძლიერებისა შენისაჲთა, დამადგ თავთა ჩუენთა გჳრგჳნი სიხარულისაჲ, ესე იგი არს რომელსა იტყჳს „ვითარცა ჭურითა სათნოვებისა შენისაჲთა გჳრგჳნოსან-მყვენ ჩუენ“[7*].

## ფსალმუნი მე-ჱ

### ღაღადებით ფსალმუნი დავითისი, აღსასრულსა, გალობაჲ მერვისათჳს

მერვესა მიეახლების და მერმე ყოფად სამას დღედ განსუენებისა და სუფევისა საწინაჲსწარმეტყუელოჲ სიტყუაჲ უწესს, რამეთუ რომელნი ჟამნი ნებსით შვდთა მათ დღეთა შაბათისათა შინა იქცევიან. რამეთუ პირველით

---

[1] ეტყჳს. [2] დრკოვებითა. [3] ასეა! [4] ახარჱ.

[1*] ფს. 5,10. [2*] ფს. 5,11. [2a*] შდრ. ფს. 38,12. [3*] ფს. 5,11. [3a*] ფს. 5,11. [4*] ფს. 5,12. [5*] ფს. 5,12—13. [6*] I კორ. 1,31. ფს. 5,13. [7*] ფს. 84,2.

დღითგან იწყებს ვიდრე მეშჳდედმდე, ხოლო მუნ კუალად საქმედ იწყებს მსგავსად დასაბამისა და აღიღებს კუალად პირველით დღით შჳდთა მათ სლვათა. და ესე არს უფროჲს შჳდთა მ[ათ] დღეთასა გარეგან ჟამთა მათ, ესე იგი არს უაღრეს ყოვლისა სოფლისა[1]. ამას უწოდს დღედ მერვედ. დღესა აღდგომისასა და სუფევისასა აჴსენებს ფსალმუნი ესე სიკუდილისათჳს და ჯოჯოხეთისათჳს და საშჯელისა, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „არა არს, ვინ სიკუდილსა შინა მოგიჴსენოს შენ ანუ ჯოჯოხეთს შინა ვინ აღგიაროს შენ“[1*].

გჳჩუენებს ესრეთ, ვითარმედ დაჴშულ იყვნენ კარნი სინანულისანი, განრაჲ-ვიდენ აქაჲთ და მივიდენ მუნ[2], არა არს სინანული არავისთჳს, რომელნი სოფლისა ამის აქავე წარმავა[ლისა] ცხორებისაგან ვერ შემძლებელ იქმნნენ (265v) აღებად სინანულისათჳს. მუნ არა არს აღსარებაჲ სინანულად წინაშე ღმრთისა. სიტყუასა ამას ეწამების, რომელი უთქუამს ქალწულთა მათთჳს იგავი, რამეთუ მათგან გუესმის ჩუენ, რომელნი იყვნეს ცოფნი ქალწულნი და დაევსებოდეს სანთელნი იგი მათნი და დაშთეს კართა გარეგან ქორწილისა, დაეჴშნეს კარნი და განემართა კრეტსაბმელი და დაჴშულთა კართა არღარავის ჴელ-ეწიფების შესლვად შინაგან. აწ მოვედით, ამისა შემდგომად სიტყუაჲ ფსალმუნისაჲ პირველად ვიწყოთ აღებად და ვთქუათ: „უფალო, ნუ გულისწყრომითა შენითა მამხილებ მე, ნუცა რისხვითა შენითა მსწავლი მე“[2*]; არა თუ ამას გევედრები, თუ „ნუ მამხილებ“, არამედ იტყჳს, თუ: „ნუ რისხვითა მამხილებ“. და არცა ამას გევედრები, თუ „ნუ განმსწავლი მე“, არამედ „ნუ რისხვითა მგუემ მე“. არამედ, ვითარცა მამამან მოწყალემან, წყალობითა და მოწყალებითა შენითა განმსწავლე მე და სიტკბოვებით მასწავე მე აჴოცაჲ და განკურნებაჲ ცოდვათა ჩემთაჲ და ნუ სატანჯველითა საუკუნოჲთა მტანჯავ მე და ნუ მსგავსად ცოდვათა ჩემთა მომაგებ საშჯელთა ჩემთა, არამედ კაცთმოყუარებითა და სიმართლითა შენითა მასწავე მე.

იტყჳს: „მიწყალე მე, უფალო, რამეთუ უძლურ ვარ მე“[3*]. ჭეშმარიტად, რომელსა ჟამსა მოუძლურდიან ზრახვათაგან, დასნეულდიან სიტყუანი სულთა ჩუენთანი; მთავრითა მით გონებისა ჩუენისაჲთა სულნი ჩუენნი ძლეულ იქმნიან. ამისა შემდგომად ვცოდით ჩუენ ზრახვითა სულისაჲთა.

და უკუეთუმცა არა მოუძლურდით, ვერ შემძლებელ არნ სენი ყოფად ჩუენ თანა, რამეთუ ვითარცა ეტლთმარბეველნი, რომელთა დიდითა წურთილებითა და განგებითა ჯდომაჲ ცხენთაჲ ჰნებავნ და წარმართებულ იყვნიან, ამისა შემდგომად არღარა იპოვის მათ შორის უკეთური და მრუდად მავალი. „განმკურნე მე, უფალო, რამეთუ შემიძწუნდეს ძუალნი ჩემნი და სული ჩემი შეძწუნდა ფრიად“[4*]. ესე მრჩობლსა ბუნებასა და ორსა საქმესა შუვა-წარმოიღებს, გჳჩუენებს, თუ კეთილსა სული და ჴორცნი ერთად მიიღებენო. რამეთუ შეძრწუნებასა სულისასა ყოვლითა ძალითა და ძუალითა და ჴორცითა სრულად იტყჳს. არამედ შენითა კაცთმოყუარებითა მილხინე და განმკურნე მე ურვათაგან და სალმობათა ბოროტთა ცოდვათა ჩემთაჲსა; „და შენ, უფალო, ვიდრემდის? მოიქეც, უფალო, იჴსენ სული ჩემი, მაცხოვნე მე წყალობითა შენითა“[5*]. იტყჳს, „ვიდრემდისო“, არა თუ აბრალებს რასმე და აჴსენებს, არამედ ვითარცა მრავლისა ჭირისაგან და ურვისა მსთუად მოავლინეო შეწევნაჲ

[1] სფ˜ლისა. [2] მონ.

[1*] ფს. 6,6. [2*] ფს. 6,2. [3*] ფს. 6, 3. [4*] ფს. 6 3—4. [5*] ფს. 6,4—5.

და მილხინე მე, უფალო, გევედრები შენ, მისთჳს მოიღებს ამას და იტყჳს „მრავლისათჳს წყალობისა შენისა“, რამეთუ არა თუ ძალსა ჩემსა ვესავ და თუ ვითარმცა კაცთმოყუარებისა შენისაჲთა[1] ვიკადრე სიტყუად წინაშე შენსა, რამეთუ მოუძლურდი და დავეცი ცოდვათაგან მძიმეთა, არამედ მრავალსა მოწყალებასა შენსა ვევედრები და ვითხოვ შენგან. „მოიქეც, უფალო, იჴსენ სული ჩემი[1*]. ესე იგი არს, მომხედენ მე და მიწყალე მე და ნუ გარე მიიქცევ პირსა შენსა ჩემგან. იტყჳს „და ნუსადა განმაშორებ წყალობასა შენსა ჩემგანო“, რამეთუ უწყი, ვითარმედ აქა არს სინანული და მ[ო]ტევებაჲ (266r) ცოდვათაჲ და შემდგომად ამის ცხორებისა დაიჴშვიან კარნი სინანულისანი და მოტევებისანი. რამეთუ ამას განაცხადებს სიტყუათა ამათ, ვითარმედ „არა არს, ვინ სიკუდილსა შინა მოგიჴსენოს შენ, ანუ ჯოჯოხეთს შინა ვინ აგიაროს შენ“[1a*]. ამისთჳსცა კურნებასა და აჴოცასა, ვიდრე ვარღა ცხორებასა ამას წარმავალსა ამის სოფლისასა, გევედრები და ვითხოვ შენგან: მომ[მ]ადლე მე და მომიტევენ ცოდვანი. უწყი, რომელნი აქაჲთ მივიდენ წარსრულნი, რამეთუ წყლულებითა და მრავლითა ცოდვითა, არა არს მუნ კურნება წყლულებათა, არცა მოტევებასა ცოდვათასა ჰპოვებენ, რამეთუ არა არს მუნ ადგილი სინანულისაჲ მოტევებად ცოდვათა.

„დავშუერი მე სულ-თქუმითა ჩემითა, დავბანე მარადღე ცხედარი ჩემი, ცრემლითა ჩემითა სარეცელი ჩემი დავალტვე“[2*]. ვიცი, რამეთუ დიდნი ბოროტნი თანა-წარვლენ სულ-თქუმითა და ცრემლითა და მრავლითა თხოვითა მჴურვალედ, ვითარცა ცეცხლი გონებაჲ ჩემი, და რამეთუ საცთურთაგან შეძრწუნებულად მწუხარე არს სახედველი სულისა ჩემისაჲ.

და მოიღებს და იტყჳს: „განმირისხნა მე გულისწყრომითა თუალი ჩემი“[3*], რამეთუ ხილვითა გონებისა ჩემისაჲთა აღმრღუეული განვრდომილ ვარ შენგან ამის მიერ, უფალო ჩემო. თუალად აქა გონებასა უწოდს, რამეთუ ერთი აქა და არა მრავალნი, თუალი და არა თუალნი. „განვკფდი მე ყოველთა ზედა მტერთა ჩემთა“[4*], უფროჲსად შურად აღმიღეს მე ყოველთა მტერთა ჩემთა და განმკაფეს მე და განმლიეს. ეწინეს ძჳრნი ცოდვათა ჩემთანი სულსა ჩემსა.

„განმეშორენით ჩემგან ყოველნი მოქმედნი ურჩულოვებისანი, რამეთუ ესმა უფალსა ჴმაჲ ტირილისა ჩემისაჲ და უფალმან ვედრებაჲ ჩემი შეიწირა“[5*]. ყავ ჩემ თანა, უფალო, მოტევებაჲ და ჴსნაჲ ცოდვათა ჩემთაჲ. აწ კიდე განმიდეგით, უშჯულოვებანო და ცოდვანო ჩემნო, რომელნი ხართ წინა-აღმდგომ და მტერ ჩემდა. გრცხუენოდენ! ამისთჳს მოიღებს, იტყჳს ესრეთ: „ჰრცხუენოდენ და კდემებოდენ ყოველთა მტერთა ჩემთა, მართლუკუნ იქცენ, ჰრცხუენოდენ ფრიად და მსთუად შეძრწუნდენ“[6*]. ესე ყოველი უწყებული დაიდუმეს ყოველთა, რომელნი მემტერნეს მე და ბუნებით მოიღებდეს თჳსითა უკეთურებითა ცოდვასა. და სავსენი სიცრუვითა, შეშფოთებულნი და განრისხებულნი გულითა თჳსითა ამისთჳს, რამეთუ სიმართლჱ განიძარცუეს, სავსენი შიშითა ზარ-ცემულ[2] არიან საშჯელისაგან ღმრთისა.

---

[1] ასეა! [2] +არ.

[1*] ფს. 6,5 [1a*] ფს. 6.6. [2*] ფს. 6.7. [3*] ფს. 6,8. [4*] ფს. 6,8. [5*] ფს. 6,9—10. [6*] ფს. 6,11.

## Ⴇ ფსალმუნი

## თარგმანებაჲ აგიაროჲსაჲ

### აღსასრულისაჲ, საიდუმლოჲსათჳს ყრმათაჲსა ფსალმუნი დავითისი

სჳმაქოს ძლევისათჳს სიკუდილისათჳს ძეთაჲსა, ხოლო აკჳლას გუემით ძლევისათჳს ყრმათა შჳლთაჲსა, ხოლო თევდოტიონ ჩჩჳლთა ყრმათათჳს, ერთსიტყუა იქმნნეს ყოველნი ამისთჳს და ძეთათჳს აჴსენეს. ამას გჳჩუენებს სიტყუასა წინაჲსწარმეტყუელებისასა, ვითარმედ ესე ფსალმუნი თქუმულ არს უფლისათჳს იესუ ქრისტჱსა, რომელმან სიკუდილითა თჳსითა სძლო, ვითარცა მამაკაცმან რჩეულმან და ჭაბუკმან ძლიერმან, სძლო მძლავრებასა ცოდვათასა (266v) და არცა ერთი რაჲ მიზეზი მისცა პოვნად სიკუდილსა, დაჰჴსნა მთავრობაჲ[1] მისი და ძალი, რომელ იტყჳს: „საიდუმლოჲსათჳს“, დაფარული ზრახვაჲ არს ესე, რომელი ქმნა ძემან ღმრთისამან. სამეოც და ათთა თარგმანთა თქუეს ესე, რომელსა იტყჳს. ესე არს განმარტებაჲ მისი, რამეთუ არა იყო განცხადებულ და საცნაურ ყოველთაგან. და რაჲსა ვიტყჳ „ყოველთაგან“, რომელსა მოციქულთა ოდენ მრავალგზის ეტყოდა და ასწავებდა? უმეცარ და დაფარულ იყო ყოველივე საქმჱ, რომელი განზრახვით აღასრულა ქრისტემან. და წამებს ამას მახარებელი, რამეთუ უფალი მრავალგზის ეტყოდა მოწაფეთა, ვითარმედ: „აწ ესერა აღვალთ იერუსალჱმდ და ძჱ[2] კაცისაჲ მიეცეს ჴელთა ურჩულოთასა და ჯუარს-აცუან იგი და მოკლან და მესამესა დღესა აღდგეს“[1*]. მოიღებს ესრეთ მახარებელი და იტყჳს: „და იყო დაფარულ მათგან და არა იცოდეს, რასა ეტყოდა“[2*], რომლისათჳს პავლე[3] ჴმობს და იტყჳს, რამეთუ: „სიბრძნესა ვიტყჳთ ღმრთისასა და ზრახვასა დაფარულსა, რომელი არავინ მთავართაგანმან ამის სოფლისათამან იცნა იგი და უკუეთუმცა ეცნა იგი, არამცა უფალი იგი დიდებისაჲ ჯუარს-ეცუა“[3*]. და კუალად ზრახვაჲ დაფარული საუკუნოჲ ნათესავით განუცხადა ძეთა თჳსთა. ამისა შემდგომად ვიხილოთ განგებაჲ და პირი ფსალმუნისაჲ. მოვედით აწ და სიტყუასა ფსალმუნისასა ურთიერთას განზრახვად მოუჴდეთ[4]: „აგიარო შენ, უფალო, ყოვლითა გულითა ჩემითა და მიუთხრა მე ყოველი საკჳრველებაჲ შენი, ვიხარებდეთ და ვიშუებდეთ შენდამი და უგალობდე სახელსა შენსა, მაღალო“[4*]. ყოველი გული და გონებაჲ, აღსრულებული თავით თჳსით, წინაშე ღმრთისა დადვა და მადლობით ყოველივე სახარებაჲ, რომელი ქმნა, გალობად აღუღებიეს და მადლობით გჳთხრობს და ღმრთისმსახურებისა სიყუარულსა თჳსსა გჳჩუენებს. ხოლო ამისთჳს რომელ იტყჳს; „შეიყუარო უფალი ღმერთი შენი ყოვლითა გულითა შენითა და ყოვლითა სულითა შენითა და ყოვლითა ძალითა შენითა“[5*], და არა მიმცნა ჩუენ განზრახვასა ვეცხლისმოყუარებისა ჩუენისასა და ღმრთისმოყუარებასა და ოქროჲსმოყუარებასა თანად და ქრისტესმოყუარებასა ამის სოფლისასა და მერმისასა მას. რომელმან ესრეთ განყოს ზრახვაჲ თჳსი აქა და იქი, ვერ შეუძლოს ყოველსავე ბუნებითა თჳსითა სრულიად[5] ერთობით თქუმად, ვითარმედ „აგიარო შენ, უფალო, ყოვლითა გულითა ჩემითაო“. ხოლო წინაჲსწარმეტყუელი სულშეზავებულთა თუალთა შინაგანსა და დაფარულსა ზრახვასა თჳს[სა] ყოველსავე განსწმედს, დაფარულსა გონებასა თუალითა უწინარესსა ხედავს. არა ხოლო თუ ერთგზის ოდენ იტყჳს, თუ „აგიარო შენ,

[1] + და. [2] ძე. [3] პავლჱ. [4] მუუჴდეთ [5] ს~დ.

[1*] მთ. 20, 18—19. [2*] ლ. 9,45. [3*] I კორ. 2,7—8. [4*] ფს. 9,2—3. [5*] მთ. 22,37.

უფალო, ყოვლითა გულითა ჩემითა“[1*], არამედ მიუთხრობს ყოველსა საკვრველებასა მისსა (267r) და განგვსწორებს ჩუენ ამას ყოველსავე, რომელ მესმა არა თუ დიდებითა და ძალითა და სიმრთელითა ჴორცთაჲთა, არამედ საქმითა სიწრფოვებისაჲთა, შუენიერებითა და მადლითა სულიერითა. ვაქებდეთ და ვადიდებდეთ ღმერთსა, ვიხარებდეთ და ვიშუებდეთ შენდამი. და მსგავსად ამისსა სხუას სადამე იტყჳს: „მოვიჴსენე ღმერთი და ვიხარე“[2*] და კუალად: „იხარებდით და იშუებდით მართალნი უფლისა მიმართ!“[3*] და კუალად: „იხარებენ გულნი, რომელნი ეძიებენ უფალსა“[4*], რამეთუ „მართლუკუნ იქცენ ყოველნი მტერნი ჩემნი, მოუძლურდენ და წარწყმდენ პირისაგან შენისა“[5*].

ესე ჩემნი სჳმაქოს ესრე თარგმანა: „უგალობდე სახელსა შენსა, მაღალო; მართლუკუნ იქცენ ყოველნი მტერნი ჩემნი, შეცთომილნი წარწყმდენ პირისაგან შენისა. ესე იგი არს, რომელსა იტყჳს, რამეთუ: „ვიხილენ მტერნი ჩემნი და მაჭირ[ე]ბელნი, წარწყმედილნი, შორის განვლტოლვილნი და ყოველნი გუემანი მოწევნულნი მათ ზედა“. ესე ყოველი თქუმული წინაჲსწარმეტყუელისაჲ ბუნებისათჳს კაცობრივისა[2], რომლითა მთავრობაჲ ბოროტისაჲ იგუემა და გონებაჲ ჩუენი განერა მონებისაგან. მოიყვანა აზნაურებად და წარწყმიდა ულმრთოჲ[5*], მძლავრი შორის ღმრთისა, ძლიერებითა მოგუმადლა გამოჴსნაჲ და ცხორებაჲ, ვითარცა მეფჱ დაჯდა საყდართა მხოლოდშობილი ძჱ[3] ღმრთისაჲ და სასწორთა საშჯელისათა მიაგებს; დაცემითა მტერთაჲთა მიჴსნის ჩუენ ჴელთაგან მაჭირებელთა ჩუენთაჲსა[6*], რომლისათჳს გალობაჲ აღუღებიეს, ფსალმუნებს და გალობს და იტყჳს: „ყავ საშჯელი ჩემი და სამართალი ჩემი[7*] ჩემდა რომლითამე სახითა“. და იტყჳს: „დაჯედ საყდართა სიმართლისათა, შეჰრისხენ შენ წარმართთა და წარწყმდა ულმრთოჲ; სახელები მათი აჴოცე უკუნისამდე და უკუნითი უკუნისამდე“[8*]. არცაღა ყოვლად შემდგომად ამისა შემძლებელ არს მტერი აწ ცხორებისა ჩუენისა ხილვად, ბუნებასა კაცთასა შეპყრობად სას[ი]კუდინედ და მწარედ მონებად მიმძლავრებით. არამედ უხილავს ბუნებაჲ კაცთაჲ, ვითარცა მაღალთა ზედა საყდართა და საშინელად მჯდომარე, ვითარცა მსაჯული და თჳთ, ვითარცა ძჳრის-მოქმედი, მისგან ანუ ვითარცა მეფისაგან დაშჯილი და გუემული და უკუნითი უკუნისამდე აჴოცილი და წარწყმედული მძლავრებით და მთავრობაჲ ეშმაკისაჲ. მას ჟამსა იტყჳს: „შეჰრისხენ შენ წარმართთა და წარწყმდა ულმრთოჲ. ამას გამოაცხადებს საქმესა მოციქულთასა, რომელი უყვეს წარმართთა ბარნაბას და პავლეს[4] მოცთომილებითა და უმეცრებითა თჳსითა, ხოლო მათ შეჰრისხნეს ულმრთოვებასა მათსა და ეტყოდეს: „რასა იქმთ? რამეთუ ჩუენ თქუენებრნივე კაცნი ვართ; არამედ მოიქეცით ულმრთოვებისაგან თქუენისა და ჰმრწმენით ღმერთსა“[9*]. და კუალად პავლე შეჰრისხნა გალატელთა: „ჵ უცნობელნო გალატელნო, ვინ გეშურობდა თქუენ, რომელი წინაშე თუალთა თქუენთა იხილეთ უფალი იესუ ქრისტე ჯუარ-ცუმული?“[8*]. ესე არს, რომელსა იტყჳს: „[შეჰრის]ხენ შენ წარმართთა და წარწ[ყმდა ულმ]რთოჲ; სახელებით აჴოცე [უკუნისამდე და უკუნითი] უკუნისამდე“[9*]. ურჩულო იქმნნეს მართლიად[...]დ და ვიდრე სრულიად აღივსნეს ბოროტებითა თჳსითა. ხოლო აწ ესრეთ განიშორნეს, წარწყმდეს ბოროტითა ვიდ-

---

[1] შეცთუმილნი. [2] კაცობრივისაჲ. [3] ძე. [4] პავლჱს.

[1*] ფს. 9, 2. [2*] ფს. 76,4. [3*] შდრ. ფს. 36,27. [4*] ფს. 104,3. [5*] შდრ. ფს. 9,4. [6*] შდრ. ფს. 77,42. [7*] ფს. 9,5. [8*] ფს. 9,5—6. [9*] საქმე 14, 15. [8*] გალ. 3,1. [9*] ფს. 9,6.

რე საუკუნოდმდე[1], ვითარმცა არასადა ოდეს ზრახვასა კაცთასა (267v) ვიეთსამე შერთულ იყო და არცა ყოფილ ოდეს კერპთმსახურებისა მსახურებაჲ. „მტერისა მახჳლსა მოაკლდა სრულიად და ქალაქნი[1*] აღოჴრდეს“[2]. რამეთუ განიძარცუა პირისა მისგან უღმრთოვებისა საჭურველისაგან, რამეთუ არავინ პოვა შემწე ურჩულოვებისაჲ, რომელნი ძჳრისმსახურებისა და გამოხატულთა მრავალთა სიბრძნითა და ჴელოვნებითა იქმოდეს. ესრეთ აღოჴრდეს[2] ქალაქნი, რომელნი ძლიერითა და დიდითა შრომითა აღეშენნეს, ადგილნი მათნი დაირღუეს და აღოჴრდეს[3] და „წარწყმდა საჴსენებელი მათი“[1*] ქუეყანით, გამოჩნდა მადლი მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისაჲ. ესე ღმრთისშემწყნარებელმან პავლე თქუა, რამეთუ „გამოჩნდა მადლი ღმრთისაჲ მაცხოვრად ყოველთა კაცთა, მასწავლელად ჩუენდა, რაჲთა უვარ-ვყოთ უღმრთოვებაჲ და გულის-თქუმაჲ სოფლისაჲ მღჳძარებით და სიმართლით და ღმრთისმსახურებით ვცხოვნდებოდით საუკუნესა მას“[2*]. ესე იგი არს უვარ-ყოფაჲ ყოვლისა უღმრთოვებისაჲ და ემბაზისაგან ვიქმნნეთ თანა-ჯუარ-ცუმულ ქრისტესა, ვითარცა ღმრთისშემწყნარებელი პავლე იტყჳს: „უკუეთუ თანა-ვეზიარნეთ სიკუდილსა მისსა, ესრეთ ვიყვნეთ აღდგომასაცა მას, და კუალად თუ მოვსწყდეთ მის თანა, მის თანაცა ვცხოვნდეთ“[3*]. და ესრეთ დაარღჳა ურჩულოვებისა და უღმრთოვებისა ქალაქი ძნელი[3a*] და აღაშენა ზედა ლოდსა, დაამტკიცა ეკლესიაჲ და ქალაქი ღმრთისმს[ა]ხურებისაჲ. „წარწყმდა საჴსენებელი მათი ღაღადებითა და ღმერთი ჰგიეს და არს უკუნისამდე“[4*]. განცხადებულად იტყჳს, უღმრთოვებასა შორის აღიღებს ურჩულოვებისა მსახურებასა და ღმრთისმსახურებასა; უკუნითი უკუნისამდე ჰგიეს ყოვლისა მპყრობელი ძალი და მეუფებაჲ მისი არასადა წარჴდეს. „განმზადა საყდარი თჳსი; თავადმან განსაჯოს სოფელი სიმართლით და ერი და კრებული — სიწრფოვებით“[5*]. არა თუ ამას ოდენ ხოლო სოფელსა ძლიერებაჲ თჳსი გჳჩუენა, არამედ მომავალსაცა მას მერმესა სოფელსა საშინელი ყოველთა საშჯელი აჩუენა კაცთა და კაცად-კაცადმან საქმეთაებრ თჳსთა სასყიდელი მოიღოს. „იყოს უფალი შესავედრებელ დავრდომილთათჳს, მწე კეთილ ჟამსა ოდენ ჭირისასა“[6*]. „ჟამსა ოდენ“ აკჳლას ჟამი დარად თქუა, სჳმაქოს „ზედა-მიწევნულსა ჟამსა“. და რომელსა[4] იტყჳს გლახაკად დავრდომილად, ბუნებასა კაცობრივსა იტყჳს, ამისთჳს, რამეთუ მრავალსა უღმრთოვებასა და ჭირსა შევრდომილი წარწყმდეს ჟამსა ჭირისასა.

ქადაგებს და იტყჳს პავლე: „რაჟამს ვიყვენით ყრმა და მოძულებულ და დამონებულ ვიყვენით დაბადებულსა ამის სოფლისასა, რაჟამს მოიწია აღსასრული ჟამთაჲ, მოავლინა ღმერთმან ძჱ თჳსი, რომელი მოვიდა და იშვა დედაკაცისაგან, და იქმნა შჯულსა ქუეშე, რაჲთა შჯულსა ქუეშე მყოფნი გამოიჴსნნეს და შვილებად შეიწყნარნეს“[7*]. „გესვიდენ შენ ყოველნი[5], რომელთა იციან სახელი შენი, რამეთუ არა დასთხიენ მეძიებელნი შენნი“[8*]. აკჳლას და სჳმაქოს „გესვიდენ“ შესავედრებელად თარგმანეს; რომელი გამოაცხადებს ესრეთ ესევითარსა ჴსნასა, რომელ მოვიღეთ შენგან, დამბადებელად და ღმრთად შენ გიცანთ (268r) ჩუენ და შენ გესავთ და შეგევედრებით[6]. „უგალობდით უფალსა, რომელი დამკჳდრებულ არს სიონს“[9*]. დაღაცათუ ძუელსა შინა დიდები-

---

[1] ს~დმდე. [2] აღაოჴრდეს. [3] აღაუჴრდეს. [4] და რსა. [5] ყ~ლთა. [6] შეგევგევედრებით.

[1*] ფს. 9,7. [2*] ტიტ. 2, 11—12. [3*] II ტიმ. 2,11. [3a*] შდრ. ფს. 59,11. [4*] ფს. 9,7—8. [5*] ფს. 9,8—9. [6*] ფს.9,10. [7*] გალ. 4, 3—5. [8*] ფს. 9, 11. [9*] შდრ. ფს. 9, 12.

სა სიონისათჳს იტყჳს, შემდგომად მოასწავებს ასულისათჳს წინაჲსწარმეტყუელებასა, რომელ ვისწავეთ ჩუენ ღმრთისშემწყნარებელისა პავლესგან. ზეცისა გალობასა მივეახლენით მთასა სიონსა, ქალაქსა ღმრთისა ცხოველისასა, ზეცისა იერუსალჱმსა. „მიუთხრობდით წარმართთა შორის საქმეთა მისთა“[1*]. საქმენი სჳმაქოს სიბრძნედ თქუნა, აკულას — შეცვალებად, მართლად შეცვალებაჲ დიდი იქმნა საქმისაგან ძალისა: მტერნი იქმნნეს საყუარელ და განშორდეს, მახლობელნი და მონანი ძე[1] იქმნნეს, და რომელნი იყვნეს[2] უმეცარ, იქმნნეს მეცნიერ, და რომელნი იყვნეს ბნელსა, განათლდეს, და რომელნი იყვნეს სიკუდილსა შინა, სასოვებით განცხოველდეს და გლახაკნი მკჳდრ იქმნნეს სასუფეველსა ცათასა. ჰურიანი განეშორნეს და წარმართნი მახლობელ იქმნნეს, ძენი ძაღლ იქმნნეს და ძაღლნი ძე იქმნნეს. ესე ყოველნი სიბრძნითა მაცხოვრისაჲთა ღმრთივ შუენიერებით იქმნნეს. უკუდავებაჲ სიკუდილისა მათისა წილ მიჰმადლა და სიკუდილით ცხორებად მიიცვალნეს, და გინებისაგან — დიდებად, და წყევისაგან — კურთხევად, და ჯუარითა ჴსნაჲ. ყოველივე ესე — საკჳრველთმოქმედებაჲ მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისაჲ, რომელმან ესე ყოველი შეცვალა, რამეთუ „ძიებად შური სისხლისა მათისაჲ მოიჴსენა და არა დაივიწყა ღაღადებაჲ დავრდომილთაჲ“[2*]. რომელმან ესე ყოველი იხილა და ჭეშმარიტი გამოიძია, იმხილა წარმდებებაჲ ეშმაკისაჲ, რომელ წარმდებ იქმნა მოწყუედად ყოვლისა კაცისა, და არა უგულებელს-ყო, არამედ მოვიდა და მოგუეახლა და იძია შური მძლავრისაგან.

ამისთჳს მოასწავებს სიტყჳთა ამით, ვითარმედ „არა დაივიწყა ღაღადებაჲ დავრდომილთაჲო“[2*]. აქა ღაღადებასა, არა თუ ლოცვასა რასმე იტყჳს და თხოვასა, არამედ რომელ ცოდვითა თჳსითა შევრდომილ იყვნეს ჴენთა, ჭირთა და სიკუდილთა, ყოველნი გოდებდეს: „მიწყალე, მე, ღმერთო, და იხილე სიმდაბლე ჩემი მტერთა ჩემთაგან“[3*]. ესე არს, რომელთათჳსცა დავგლახაკენით. და გოდებდეს ცრემლითა: აწ ვითხოვთ შენგან ცხორებასა, რაჲთა შეუძლოთ განრინებად ბჭეთაგან სიკუდილისათა, „რომელმან ამამაღლე მე ბჭეთაგან სიკუდილისათა, რაჲთა მიუთხრა მე ყოველი საკჳრველებაჲ შენი“[4*]. ესე არს, რომელსა იტყჳს აღსრულებაჲ სახიერებისა მისისაჲ, რაჟამს განმარინნა ხრწნილებისაგან და დაჴსნა ჴელმწიფებაჲ სიკუდილისაჲ ყოველსა ჟამსა. და მარადის კურთხევაჲ შენ[ი] „ბჭეთა ასულისა სიონისათა! და ვიხარებდეთ ჩუენ მაცხოვარებითა შენითა“[5*]. სიონად უწოდა ზეცისა ქალაქსა იერუსალჱმსა, ვითარცა მასწავა ჩუენ ნეტარმან პავლე, და ბჭედ ზეცისა — ქალაქისა ეკლესიასა, სახლსა ღმრთისასა, რომელ არიან ყოველსა ქუეყანასა, ამისთჳს, რამეთუ ეკლესიაჲ მიგჳყვანებს ზეცისა ქალაქად, რომელ არს მორწმუნეთაჲ. ამის ყოვლისათჳს იტყჳს ჟამსა ამას: იშუებდით და განწყობილნი გალობდით.

უფალო იესუ ქრისტე, განუსუენე სულსა დაჩისსა*.

---

1 ძჱ. 2 იყვნნეს.

1* ფს. 9, 12. 1* შდრ. გალ. 4,7. 2* ფს. 9,13. 3* ფს. 9,14. 4* ფს. 9,14—15. 5* ფს. 9,15

* სვეტის ბოლოს. ტექსტის ხელითა და მელნით.

(268v)

# ႧႠႰႢႫႠႬႤႡႠႢ Ⴀ႖Ⴋ[Ⴍ]ႧႵႳႬႨႱႠႢ

## ႴႱႠႪႫႳႬႨ ႫႣ

### ალსასრულსა, შეცვალებისათჳს ჟამთაჲსა, ძეთა კორესთაჲ სიბრძნისა, ფსალმუნი საყუარელისათჳს

უწინარეს ფსალმუნისა ამის მრავალი სიტყუაჲ წინაჲსწარმეტყუელისაჲ მწუხარებით წარმოთქუა და გჳთხრა, ხოლო ფსალმუნითა ამით სიხარული და ნიჭი მოგუმადლა. შესხმაჲ აღუღებიეს და ქებით გალობს და განცხრომით გჳჩუენებს და ახარებს ყოველსა სულსა, ძლევასა ყოველთა მართალთა თჳსთა მიანიჭებს და მიჰმადლებს, და ღმრთისა შეწევნასა არა ხოლო თუ ჴორციელთა ოდენ ზედა, არამედ თავსაცა ყოვლისა უღმრთოვებისასა—ეშმაკსა—დასატკებნელად დასდებს და ფერჴითა დასათრგუნველად შეიქმს. რამეთუ მოფენითა მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ საყუარელი ძირისაგან იესესისა ჴორციელად და ჰყოფს შეცვალებასა და განახლებასა ყოველთა წარმართთა და სამსახურებელთა მათთასა, ვითარცა თქუა ზედა-წერილმან, თუ საყუარელისათჳსო. საყუარელად უწოდა მხოლოდშობილსა ძესა ღმრთისასა, რამეთუ ესრეთ წინაჲსწარმეტყუელებს ესაია და იტყჳს: „ვენაჴი დავასხ სავენაჴესა შეყუარებულისა, ადგილსა მტკიცესა რქითა პოხილითა“[1*]. ესე მამამან ზეცით დიდად სასმენელითა ჴმითა გარდამოავლინა და განგჳმარტა სიტყუაჲ ესაჲაჲსი და თქუა: „ეგე არს ძჱ ჩემი საყუარელი, მაგისი ისმინეთ“[2*]. ესე მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ და საყუარელი წმიდითა ნათლის-ღებითა და ემბაზითა შეცვალებით განახლებასა მიჰმადლებს ყოველთა წარმართთა და სულითა წმიდითა ძედ ღმრთისად იქმნებიან ყოველნი.

ამისთჳსცა ფსალმუნი ესე ქებით გალობს და იტყჳს, ბრძანებს დავიწყებად ტყუვილისა ღმერთთა მამულთა მათ და ცნობად ჭეშმარიტისა ღმრთისა და მისცვალებს უღმრთოვებისაგან სიმართლედ და ნაყოფიერად და აღყუავებად საქმედ სიწმიდისა.

ამისთჳს სჳმაქოს „შეცვალებაჲ“ აღყუავებად თარგმანა, ხოლო თევდოტი და აკჳლას შროშნად თარგმანეს, რამეთუ შროშანი ყუავილი აღმოჴდის ძლიერად ზედა მთათა და სახიერად განიფურჩნის და ყუავინ. ირწყვიან იგინი სულისაგან წყლისა მხოლოდშობილისა მიერ ძისა ღმრთისა, ვითარცა თქუა ესაია: „იხარებდენ[1] უდაბნოჲსა ხენი და დიდებაჲ ლიბანისაჲ მოეცეს მათ და ყუავოდიან, ვითარცა შროშანნი“[3*], რამეთუ გჳჩუენებს საყუარელსა ძესა ღმრთისასა დამნერგველად და მუშაკად. რომელნი უნაყოფო იყვნეს უდაბნოს, შეცვალნა ნაყოფისა გამომღებელად. ესე არს პირი და ძალი ფსალმუნისაჲ ჴორცთ შესხმისათჳს მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისა. მოვედით აწ და სიტყუასა ფსალმუნისასა მოვიდეთ განმარტებად: „აღმოთქუნ გულმან ჩემმან სიტყუაჲ კეთილი“[4*]. მამამან აღმოთქუა მხოლოდშობილი ძჱ. სიტყუაჲ აღმოთქუმული მამისაგან გამოვიდა მაცხოვრად ყოვლისა სოფლისა „და უთხრნე მე საქმენი ჩემნი მეუფესა“[5*]. რომელი ზედა-წერილმან საყუარელად თქუა, აქა მას მეუფედ სახელ-სდებს. (269r) საქმენი ჩემნიო — წინაჲსწარმეტყუელებრთა მათ მსახურებათა თჳსთა სახელ-სდვა, რამეთუ მადლითა სულისაჲთა განათლდა დავით. ქებაჲ აღუღებიეს და გალობით სიტყუასა მამისასა გამოუცხა-

---

[1] იხარებდინ.

[1*] ეს. 5,2. [2*] მთ. 17,5; მრკ. 9,7. [3*] ეს. 35, 1–2. [4*] ფს. 44,2. [5*] ფს. 44,2.

დებს ყოველთა და მეუფესა მას საყუარელად ძედ ღმრთისად სახელ-სდებს. მოიღებს ესრეთ და იტყჳს: „ენაჲ ჩემი ვითარცა საწერელი მწიგნობრისა ჴელოვნისაჲო“[1*], რამეთუ არა თუ რასმე თავით ჩემით ვიტყჳ და ვწინაჲსწარმეტყუელებ და არცა გონებით მოვიღებ და ვზრახავ, არამედ მადლითა სულისაჲთა შემსგავსებულად იქმნების, ვითარცა კალამი, ენაჲ ჩემი; სულისა მიერ წმიდისა შეპყრობილ და დაწებულ, ღმრთივ-შეზავებულსა მას მცნებასა შინა დგას და წერს პირად-პირადად შუენიერსა და უფროჲს ყოველთა მწიგნობართასა ამას. საწერელად ენასა თჳსსა სახელ-სდვა, უაღრეს ყოველთა მწიგნობართაჲსა სულისა წმიდისა მადლითა თჳთ აქუს მას და რაჲ-იგი ჰნებავს, წერს მითა.

აწ ვიწყო დიდ-დიდთა და უაღრესთა წინაჲსწარმეტყუელებათა, თუ: „შუენიერ არს იგი ხილვად უფროჲს ყოველთა ძეთა კაცთაჲსა, განეფინა მადლი ბაგეთაგან შენთა; ამისთჳს გაკურთხოს შენ ღმერთმან უკუნისამდე“[2*]. შენ გაკურთხა ღმერთმან. რომელსა მამამან სიტყუად გიწოდა, მე მეუფედ და ძედ სახელ-გდებ სიკეთითა შენითა და ყოვლითა შუენიერებითა, პატიოსნებითა, უაღრეს ყოველთა ძეთა კაცთაჲსა განეფინა მადლი ბაგეთაგან, ამისთჳს, რამეთუ ჴელითა ენისა თჳსისა ჴორციელისაჲთა, ვითარცა წყარომან, აღმოაცენა ყოველი მოძღურებაჲ და სიბრძნე აკურთხა უკუნისამდე, ამისთჳს, რამეთუ მის . მიერ იჴსნნა და აკურთხნა ყოველნი ნათესავნი კაცთანი.

„შეიბ მახჳლი წელთა შენთა, ძლიერო, შუენიერებითა და სიკეთითა შენითა, გარდააცუ მშჳლდსა შენსა, წარემართე და სუფევდი“[3*]. ძლიერებით მახჳლი შებმულ წელთა შენთა, ამისთჳს, რამეთუ წინა-აღუდგა უღმრთოვებასა და დაამდაბლა და დაჰჴსნა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან და კეთილითა მოძღურებითა თჳსითა ყოველი სოფელი აღავსო და აღაყუავა. ესე არს შუენიერებაჲ და სიკეთე შენი გარდაცუმულად, წარმართებულად და სუფევს, რამეთუ დასათრგუნველად ყვნა ძალნი წინა-აღმდგომნი, სიწრფოვებასა ჰყოფს და მეუფებს. მოიღებს მსგავსად და ადრე[1] იტყჳს: „ჭეშმარიტებისათჳს და მშჳდობისა და სიმართლისა“[3a*]: მართლ და შუენიერებით განცხადებულად იტყჳს ამას წინაჲსწარმეტყუელი, უწოდს მხოლოდშობილად ძედ ღმრთისად ჭეშმარიტებით და სიმდაბლით და სიმართლით და მეუფებით და უფლებით. არა არს ჩუენდა ძნელ რაჲმე განმარტებაჲ ამისი, რამეთუ თჳთ უფალმან სახარებასა შინა განცხადებულად თქუა: „ისწავეთ ჩემგან, რამეთუ მშჳდ ვარ და მდაბალ გულითა და ჰპოვოთ თქუენ განსუენებაჲ სულთა[2] თქუენთაჲ“[4*], კუალად: „მე ვარ გზაჲ და ჭეშმარიტებაჲ და ცხორებაჲ“[5*]. და კუალად სულისა მტჳრთველსა იოვანეს ეტყჳს: „მაცადე აწ, რამეთუ ესრე ჯერ-არს აღსრულებად (269v) ყოველი სიმართლჱ“[6*]. ამისთჳსცა გრძნებანი და მძლავრობანი ეშმაკისანი დაჰჴსნნა, სიკუდილი განაქარვა და მორწმუნეთა თჳსთა მოჰმადლა გამოჴსნაჲ და ცხორებაჲ.

„გიძლოდის შენ საკვრველად მარჯუენე შენიო“[7*], რამეთუ ამისთჳს უწინარეს აქა აჴსენებს მახჳლსა, სამართლად აქა მარჯუენედ სახელ-სდვა, რამეთუ უშჯულოთა არაწრფელსა ზრახვასა მათსა ზედა მარჯუენითა თჳსითა პატიჟსა[3]

---

[1] ადრჱ. [2] სოლთა. [3] პატივსა.

[1*] ფს. 44,2. [2*] ფს. 44,3. [3*] ფს. 44, 4–5. [3a*] ფს. 44,5. [4*] მთ. 11,29 [5*] ი. 14,6. [6*] მთ. 3,15. [8*] ფს. 44,5.

მიაწევს, ვითარცა პავლე[1] იტყჳს: „ყოველსა ზედა უღმრთოსა და უწესოსა მიფენითა მახჳლი“. და ესე არიან პატიჟნი. „ისარნი შენნი ლესულ არიან, ძლიერო, და ერნი ქუეშე[2] დაეცნენ და გულითა მტერნი მეუფისანი“[1*]. მტერად მეუფისად უწოდს მღდელთმოძღუართა და ჰურიათა, რომელნი პირისპირ უფალსა ეტყოდეს: „არავინ არს მეუფჱ ჩუენი, გარნა კეისარი“, რომლისა ისრითა დაეცნეს, ჰრომაელთა კეისრისაჲთა, და აღოჴრდეს და აღიჴოცნეს ჰრომაელთა ჴელითა ქალაქი და ტაძარი ჰურიათაჲ, არამედ თჳთ მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ მეუფებს ყოველსა ზედა სოფელსა და მჯდომარე[3] არს მარჯუენით ღმრთისა, რომლისათჳს ჟამსა ამას შესხმაჲ აღუღებიეს და ქებით გალობს წინაჲსწარმეტყუელი და იტყჳს: „ღმერთო, საყდარი შენი უკუნითი უკუნისამდე, კუერთხი განგებისა შენისაჲ და კუერთხი სუფევისა შენისაჲ“[2*], რამეთუ მრავალი რაჲ განკაცებისათჳს მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისა ითქუა და ბუნებისათჳს კაცობრივისა, თუ „შუენიერ არს იგი ხილვად უფროჲს ძეთა კაცთაჲსაო; და გაკურთხოს შენ ღმერთმან უკუნისამდე და განეფინა მადლი ბაგეთაგან შენთა“[3*]. ბუნებათა შეერთებისათჳს ღმრთისა იტყჳს: „საყდარი შენი, ღმერთო, უკუნითი უკუნისამდე“. სჳმაქოს ესრე თარგმანებს: „საყდარი შენი, ღმერთო, რომელი უწინარეს არს ყოველთა საუკუნეთა“. აწ ესერა გჳჩუენებს მართლმსაჯულებასა მისსა: „კუერთხი განგებისაჲ და კუერთხი სუფევისა შენისაჲ. შეიყუარე სიმართლჱ და მოიძულე[4] უშჯულოებაჲ: ამისთჳს გცხო შენ ღმერთმან, ღმერთმან შენმან საცხებელი სიხარულისაჲ უმეტეს მოყუასთა შენთა“[4*]. უწოდს ძმად და ძედ და მოყუსად განჴორციელებისათჳს სიტყჳსა ღმრთისა. და „გცხო შენ ღმერთმან, ღმერთმან შენმან“ ძესა თჳსსა, მხოლოდშობილსა ძესა ღმრთისასა, რამეთუ იქმნა ჭეშმარიტად კაცად ბუნებითა ჩუენითა, ყოველივე რაჲ თავსიდვა და აღასრულა და გამოგჳჴსნნა.

ესრეთვე აქა გცხო შენ ღმერთმან, ღმერთმან შენმან, ძესა თჳსსა მხოლოდშობილსა; ღმრთად სახელ-სდვა, რამეთუ სცხებს მამაჲ საცხებელითა სულისა წმიდისაჲთა და იცხებს ძჱ. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ „გცხო შენ ღმერთმან, ღმერთმან შენმან უმეტეს მოყუასთა შენთა“, რამეთუ ჩუენ მადლით ვართ შვილნი ღმრთისანი, ხოლო იგი ბუნებით არს ძჱ ღმრთისაჲ.

„მური, შტახში* კასიაჲ სამკაულისაგან შენისა და ტაძართაგან პილოჲს ძუალედთა, რომელთა განგახარეს შენ. ასულნი მეუფისანი პატივითა შენითა“[5*]. პირად-პირადად გემოვნად და შუენიერად შემკობილად და[5] დიდებულად სამკაულშემოსილითა სამოსლითა შემოსილად[6*] ეკლესიასა სახელსდებს, რომელსა უწოდა სძლად თჳსა და ჴორცად. და თავად სიძედ სახელ-იდვა, რამეთუ ასოდ და ჴორცად თჳსა კრეტსაბმელსა (270r) სახელ-სდვა. და აწ იტყჳს ვნებასა ჴორცთა მისთასა მურსა, ვნებათათჳს სიკუდილისათა იტყჳს შტახშსა და კასიასა, რომელ მო-რაჲ-ვიდეს მოგუნი და შეწირეს მისა, რომელ სიკუდილითა თჳსითა ბევრნი მხიარულებანი მოჰმადლნა ყოველსა სოფელსა. „ტაძართაგან პილოჲს ძუალედთა, რომელთა განგახარეს შენ“, რამეთუ მეუფენი და მთავარნი, ყოველნი შემკობილად. მსახურებასა თჳსსა შეს-

[1] პავლჱ. [2] ქუეშჱ. [3] მჯდომარჱ. [4] მოიძულჱ. [5] + და.

[1*] ფს. 44,6. [2*] ფს. 44,7. [3*] ფს. 44,3. [4*] ფს. 44 7—8. [5*] ფს. 44,9—10. [6*] ფს. 44,10.

* გვერდის ბოლოს მიწერილია განმარტება: შტახში გუნდრუკი არს, კასიაჲ რომელი სამოსელსა შინა ქსოვილ იყო ოქროჲ.

წირვენ განცხადებულად „ასულნი მეუფისანი პატივითა, რამეთუ ღირს იქმნნეს“[1*] ყოველნი დედანი და ასულნი მეუფისა სძლად, რომლითა ეწოდა სიძედ მხოლოდშობილსა ძესა ღმრთისასა. მსახურებასა შესწირვენ ასულნი კაცთანი, ესე თჳთ ეკლესიაჲ, რომელ არიან ჴორცნი მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისანი.

„დაადგინე დედუფალი მარჯუენით შენსა, შემოსილი სამოსლითა ოქროვანითა, შემკულ და შემოსილ პირად-პირადად შუენიერად“[2*]. მადლითა სულისა წმიდისაჲთა იჴსნა ეკლესიაჲ თჳსი, [და ქმნა იგი]* დედოფლად და სძლად თჳსა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან და თჳთ იქმნა სიძედ, და აღიღო და დასუა იგი მარჯუენით მამისა თჳსისა, ესე იგი არს, რომელსა იტყჳს: „დაადგინე დედუფალი მარჯუენით შენსა“. „ისმინე, ასულო, და იხილე, მოყავ ყური შენი: დაივიწყე ერი შენი და სახლი მამისა შენისაჲ“[3*]. ასულად უწოდა, რამეთუ უწინარჱს ეხილვა საწინაჲსწარმეტყუელოჲთა თუალითა, მადლითა სულისაჲთა თჳთ ყო და სულად შობა[1] ზეგარდამო ემბაზისაგან, რომელ აღულებიეს ეკლესიასა, ესე იგი არს, რომელ არს ბუნებაჲ კაცობრივი, იქმნა თჳთ ღმრთისმშობელი და შვა ბუნებითა ჩუენითა და ჴორცითა ჩუენითა მხოლოდშობილი ძჱ[2] ღმრთისაჲ და ჩუენ ემბაზითა მოგუმადლა შვილ ღმრთის ყოფად აწ სულმან წმიდამან, რომელმან შვილად გჳჩინნა ჩუენ და უწოდა[3] ბუნებასა თჳსსა ასულად თჳსა, და იტყჳს: „ისმინე, ასულო, და იხილე: სრულიად დაივიწყე ერი შენი, სახლი მამისა შენისაჲ“. ამას წარმართთა ზედა იტყჳს და რამეთუ მამულსა, მსახურებასა და ერსა უღმრთოსა და კერპთა განშორებასა იტყჳს: „განაგდე და დაივიწყე“. და რაჟამს განსწმდე ზეგარდამოჲთა შობითა, ასულად თჳსა იქმნე, მას ჟამსა „სთნდეს მეუფესა სიკეთჱ შენი“[4*], დიდ-დიდითა და პირად-პირადითა და ახლის სახესა აქა გამოაცხადებს, ღმრთეებისა და კაცებისა დაურღუეველად შეერთებასა თავისა თჳსისასა, რომელი თქუა წინაჲსწარმეტყუელმან: მადლითა სულისაჲთა ესერა მეუფედ და მთავრად და უფლად ძესა უწესს. „სთნდეს შუენიერებაჲ“, რომელმან განწმიდა და განათავისუფლა ეკლესიაჲ თჳსი და ჴორცთა თჳსთა შეაერთა, „რამეთუ ესე თავადი არს მეუფჱ შენი. და შენ თაყუანის-სცე მას და ასულმანცა ტჳროსისმან თაყუანის-სცეს მას“[5*]. აწ ამისა შემდგომად, რამეთუ იქმნა თჳთ თავად ჩუენ ყოველთა და ჩუენ ასოდ მისა მადლითა სულისაჲთა, არამედ მხოლოდშობილსა ძესა ღმრთისასა თჳსითა ჴორცითა აქუს თაყუანის-ცემაჲ ჩუენ თანა და მსხუერპლი, რამეთუ თჳთ იგი თავადი არს უფალი ჩუენი და ჩუენ თაყუანის-ვსცეთ მას.

ამისთჳსცა იტყჳს: „ძღუნით პირსა მისსა ჰმსახურებდენ (270v) მდიდარნი ერისანი“[6*]. აქა შემთხუევით ეკლესიასა უწოდა ჴორცად თჳსა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან, რომელი შეაერთა ჴორცთა თჳსთა. და უფალი არს მეუფე, მჴსნელი და მაცხოვარი და თაყუანის-იცემების ყოველთა საჩინოთა და უჩინოთაგანო. „ყოველი დიდებაჲ ასულისა მეუფისაჲ შინაგან; ფესუედითა ოქროვანითა შემკულ და შემოსილ“[7*]. აქა უწოდა ეკლესიასა მეუფებად და აზნაურებად და განმანათლებელად ამისთჳს, რამეთუ თჳთ მხოლოდშობი-

[1] ასეა. [2] ძე. [3]+და უწოდა.

[1*] ფს. 44,10. [2*] ფს. 44 10. [3*] ფს. 44,11. [4*] ფს. 44,12. [5*] ფს. 44,12-13. [6*] ფს. 44,13. [7*] ფს. 44 14.

* იხ. ამ ფსალმუნის თარგმანების დასასრული.

ლი ძჱ ღმრთისაჲ ჴორცითა თჳსითა ესე თჳთ იგი არს, რომელ არს ბუნებითა ჩუენითა თავად სახელ-იდებს და ჩუენ ყოველნი მადლითა მისითა ასოდ თჳსა გუყვნა. აწ ვითარ მადლითა სულისა წმიდისაჲთა განიყოფვიან ასონი წმიდანი, რომელ არს ესე თჳთ ეკლესიაჲ, ვითარცა იტყჳს პავლე[2]: „განყოფანი მიცემულ არიან კაცად-კაცადისადა მადლითა სულისა წმიდისაჲთა და აქუს. სულისაგან ზოგთა რომელთამე მიცემულ არს სიტყუაჲ სიბრძნისაჲ, და სხუათა — მეცნიერებაჲ მისგანვე სულისა, და რომელთამე — სარწმუნოვებაჲ მისგანვე სულისა, და სხუათა — მადლი კურნებათაჲ, და რომელთამე — წინაჲსწარმეტყუელებაჲ, და რომელთამე — თარგმანებაჲ სხუათა ენათაჲ“[1*], რამეთუ მრავლითა მადლითა აღავსნა კაცნი და შეერთებად მოვიდეს და იქმნნეს ჴორც ქრისტესა და ეკლესია ღმრთისა ცხოველისა.

შემთხუევით იტყჳს: „და ყოველი დიდებაჲ ასულისა მეუფისაჲ“ და „ფესუედითა შემკულ ოქროქსოვილითა“[2*] მას სახელ-ედვა. ესე თჳთ იგი არს კაცად-კაცადისაჲ მადლითა სულისაჲთა განყოფაჲ, რამეთუ ფესუედსა და შემკულსა თჳს-თჳსად აქუს განყოფაჲ, კუალად ერთობაჲ, რამეთუ ერთსა შინა სამოსელსა შეერთებულ არიან, ვითარცა ძირთაგან შუენებაჲ მათი ერთად შეპყრობილ არნ. „მიართუენ მეუფესა ქალწულნი და შემდგომად მოყუასნი მისნი და მიართუენ მას სიხარულითა და გალობითა და შეიყვანენ იგინი ტაძართა მეუფისათა“[3*]. ყოველნივე ერთსიტყუა იქმნნეს და მოყვანებულ ქმნა კრებული თჳსი ეკლესიად. აწ ესე არიან ქალწულნი უწინარესნი და დიდნი და წინამძღუარნი და მოყუასნი მათნი, რომელნი მათგან შეერთნეს ერთსიტყუად ეკლესიასა, რომელ მოიღებს და კეთილად განჰმარტებს. და იტყჳს: „მამათა წილ იყვნენ შვილნი შენნი; დაადგინენ იგინი მთავრად ყოველსა ქუეყანასა ზედა“[4*]. ნაცვალად მამათა და ნაცვალად მღდელთმოძღუართა ჰურიათა ნათესავთა იქმნნეს ძენი მათნი მოციქულნი და მთავარნი არა ხოლო თუ ჰურიასტანსა ოდენ ზედა, არამედ ყოველსა შინა ქუეყანასა მთავრად ხადიან მათ, ამისთჳს, რამეთუ შემდგომად სიკუდილისა მათისა იქმნნეს მთავარ და ერისთავ ზღუასა ზედა და ჴმელსა და ბრძოლა-ყვეს კერპთა მიმართ და ცოდვისა და მთავრისა მათისა თანა, შორის სიკუდილისა და ეშმაკისა, და წარწყმიდნეს იგინი და ყოველნი დაემორჩილნეს მეუფესა და უფალსა ჩუენსა იესუ ქრისტესა. ამისთჳს „მოვიჴსენოთ (271r) სახელი შენი ყოველსა შორის თესლსა და თესლსა; ამისთჳს ერთა აგიარონ შენ უკუნისამდე და უკუნითი უკუნისამდე“[5*]. ესე საწინაჲსწარმეტყუელოჲთა თუალითა ეხილვა ღმრთისმზრახვალსა დავითს და იტყჳს: რაჟამს იყოს და მოეჴსენოს სახელი შენი, არა ხოლო თუ ერთი ნათესავი, არამედ გადიდებდენ შენ, უფალო, ნაშობნი ნაშობთანიო და თესლნი თესლთანიო. ამისთჳსცა ყოველთა საკჳრველთმოქმედებით აგიარონ შენ, თუ ვითარ ეკლესიაჲ იჴსენ და ჰყავ ჴორც შენდა და სძალ და აზნაურ და დეუფალ, და შენ იქმენ მისა სიძე[3] და თავ.

და იქმნნეს ყოველნი მორწმუნენი ჴორც შენდა. ამისთჳსცა დაუცხრომელად გაკურთხევთ შენ არა ხოლო ჟამსა ერთსა, არამედ უკუნითი უკუნისამდე. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ: „ამისთჳს ერთა აგიარონ შენ უკუნისამდე და უკუნითი უკუნისამდე“[8*].

---

[1] ძე. [2] /პავლჱ. [3] სიძჱ.

[1*] შდრ. I კორ. 12,6—10. [2*] შდრ. ფს. 44,14. [3*] ფს. 44,15—16. [4*] ფს. 44,17. [5*] ფს. 44,18.

## ფსალმუნი ႫႤ

### აღსასრულსა, ძეთა კორესთაჲ, საიდუმლოჲსათჳს

მრავლით ჟამით წინა-ხედვიდა მადლითა სულისა წმიდისაჲთა წინაჲსწარმეტყუელი. შესხმაჲ აღუღებიეს და გალობს საქმეთათჳს, რომელნი იქმნებოდეს აღსასრულსა ჟამთასა, რამეთუ ესრეთ იტყჳს ზედა-წერილი, თუ „აღსრულებისათჳსო“. ესე იგი არს უწინარეს თქუმაჲ, რომელი იქმნა აღსასრულსა ჟამთასა, რაოდენნი განსაცდელნი აღდგეს ეკლესიასა ზედა ანუ ვითარ ზეცით ღმრთისა შეწევნაჲ მიეწიფა და მცველ ექმნა. და მათთჳს, რომელნი ჰბრძოდეს ეკლესიასა, თავადმან განმარტებულ ქმნნა ჴორცნი თჳსნი და დამორჩილებით მშჳდობა-ყო, მას ჟამსა მტერთა ეკლესიისათა ეკლესიად მოუწოდა. რამეთუ მწყემ[ს]თმთავარმან შეკრებისა მათისამან ქმნა ერთ სამწყსო და ერთ კრებულ. დაცვულ ესე არს პირი და ძალი ფსალმუნისაჲ.

სხუათა ვიეთმე თარგმანთა არა კეთილად გაიკითხეს, ჰგონებდეს, თუ გოგისთჳს და მაგოგესთჳს თქმულ არს ფსალმუნი ესეო, და სხუათა — აქაზისთჳს და ფაკეა ასურთა მეფისათჳს. აწ მოვედით და სიტყუასა ფსალმუნისასა მივეახლნეთ და განცხადებულად გჳჩუენოს, თუ არა ხოლო ამისთჳს თქუმულ არს, არამედ ეკლესიისათჳს და განსაცდელთა მისთა დამშჳდებისათჳს, რამეთუ ესრე არს ზედა-წერილი, თუ „საიდუმლოთათჳს“; ესე იგი არს, თუ დაფარული ზრახვაჲო ეკლესიისაჲ განცხადებულად გჳჩუენებს ყოველთა.

„ღმერთი ჩუენი შესავედრებელ, ძალ, მწე ჭირთა[1], რომელთა მპოვნეს ჩუენ ფრიად“[1*]. ღმრთისმეტყუელებს ფსალმუნი ესრეთვე, ვითარ იგი, რომელი იყო უწინარეს ამისა, იტყჳს განკაცებისათჳს მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისა და წარმართთათჳს, თუ ვითარ დაუტევნეს მამულნი მსახურებანი და იქმნნეს ეკლესია და ჴორც ქრისტესა და ძე[2] ღმრთის ზეგარდამოჲთა შობითა და დედოფალ და სძალ მეუფისა ზეცათაჲსა. და ძედ თჳსა და ძმად ესე თჳთ მოციქულნი ყვნა მთავრად ყოველსა ქუეყანასა შინა. მსგავსად სიტყჳსა მის სახარებისა, თუ რაოდენნი განსაცდელნი დიდ-დიდნი მოიწინეს ზედა ეკლესიასა, მიუთხრობს ესე ფსალმუნი, თუ დასსა მორწმუნეთასა სასოებაჲ აქუნდა ღმრთისა. დადვეს მრავალთა შინა განსაცხრომელთა, ღელვათა[2*], ხედვიდეს და იტყოდეს: „ღმერთი ჩუენი შესავედრებელ, ძალ, მწე ჭირთა ზედა, რომელთა მპოვნეს ჩუენ ფრიად“[3*]. ესერა შესავედრებელად (271v) პოვეს ღმერთი, ვითარცა ზღუდე მტკიცე, გოდოლი ძლიერი და იტყჳან: „ამისთჳს არა მეშინოდის მე ძწოლასა ქუეყანისასა და ცვალებასა მთათასა და გულსა ზღჳსასა“[3*]. ამათ მთათათჳს და ჴევთათჳს უწინარეს წინაჲსწარმეტყუელებს ესაია და იტყჳს: „ყოველნი ჴევნი აღმოივსნეს და მთანი და ბორცუნი დამდაბლდეს, იყოს ძნელოვანი იგი ველად და ღირღუაროვანი იგი გზად წრფელად“[4*]. და ღრმად და ჴევად უწოდა გლახაკთა და შეურაცხთა ნათესავთა, რომელნი აღმაღლდეს მეცნიერებად ღმრთისა. მოიწია და აღესრულა წინაჲსწარმეტყუელებაჲ, რომელსა იტყოდა: „და ყოველი ჴევნები აღმოივსოს, ხოლო მთანი და ბორცუნი დამდაბლდეს, დევ-

---

[1] ჭირსა. [2] ძც.

[1*] ფს. 45 2. [2*] შდრ. ფს. 41,8. [3*] [2*] ფს. 45,2. [3*] ფს. 45,3. [4*] ეს· 40,4.

თა სიმაღლენი და ტყუვილისა მსახურებანი მათნი, რომელ ზედა მთა-მაღალთა იყვნეს, და დამდაბლდეს და უჩინოჲ საცთური აღიღო შორის და გზაჲ მართალი და წრფელი იქმნა“.

„ამისთჳს“, რამეთუ — ყოველი სული დაწყნარებულად და შეუშფოთებელად: არცა ძრვასა ქუეყანისასა, არცა ცვალებასა მთათასა და შორის ზღუასა, ესე იგი არს — ეშმაკისა ძალნი განაშორნა კაცთაგან, პირუტყუთა ბუნებაჲ დაანთქა უფსკრულსა ზღუათასა. ესე გალობად აღუღებიეს, ფსალმუნებს და იტყჳს: „ამისთჳს არა მეშინოდის ჩუენ ძრვასა ქუეყანისასა, ცვალებასა მთათასა და გულსა ზღჳსასა“[1*]. თუ ჯერ არს, პირველთა მათ ამაღლებულთა დამნთქმელთა იტყჳს დევთა და მსახურებასა მათსა.

აწ სრულიად დაანთქნა სიღრმემან უფსკრულისამან და არა საჩინო არიან. „აქავდეს და შეძრწუნდეს წყალნი მათნი, შეძრწუნდეს მთანი ძლიერებითა მისითა“[2*]. მასწავებს ჩუენ საქმჱ მოციქულთაჲ, თუ ვითარ დასმან მოციქულთამან ყოველთა კიდეთა შეძრწუნებაჲ მშჳდობად გარდააქცია ეფესოს დემეტრისთჳს[3*], რომელ ვითარცა მთაჲ აღმაღლებულ იყო მსახურებისათჳს ეშმაკთაჲსა და ქალაქი რისხვით აღძრა ზედა მოციქულთა. და ლუსტრას და დერბეს ეგრეთვე იქმნა. და კუალად ფილიპელთა ქალაქსა და თესალონიკეს და ათენას და კორინთეს განცოფებული, ბილწი სული დევთაჲ — მთა-ქმნული, აღმაღლებული. ესე ყოველნი აღდგეს ღელვანი და აღძრვანი ზედა წმიდათა მოციქულთა, ხოლო მოციქულნი, ვითარცა ცხენნი შებმულნი ეტლთა ღმრთისათა[4*]; სრბაჲ დადვეს ზედა წყალთა მრავალთა. ესე ნეტარმან ამბაკუმ წინაჲსწარმეტყუელა და თქუა: „ივლინენ ზღუასა ზედა ჰუნენი შენნი შეძრწუნებად და აღძრვად წყალთა უფსკრულთა“[5*]. ცხენად და ჰუნედ უწოდა დასსა წმიდათა მოციქულთასა, რომელ შებმულ არიან ეტლთა საღმრთოთა, რომელნი იქმნნეს შვილ ღმრთის, ეტლად იტყჳს. ესრეთ „აჰჯედ შენ ეტლთა შენთა ზედა და მჴედრობაჲ შენი ცხორება არს“[6*]. გამოვიდა მშჳლდი შენი, ესე იგი არს ქადაგებაჲ და სახარებაჲ მოციქულთაჲ და მსახურებაჲ, და სიმაღლჱ დევთაჲ წარსაწყმედელად ცთომილებისა მათისა და შემაბილწებელისაგან სულისა, რომელი ვითარცა წყლისა აღმრღუეულისა და ღელვა-ატეხილისა განზრახვანი, და სულნი ყოველნი განაწრფელნა და განწმიდნა. და განჯმეს და იცნეს ღმერთი (272r) ჭეშმარიტი. ამას საეშმაკოსა ღუარად იტყჳს: „აქავდეს და შეძრწუნდეს წყალნი მათნი, შეძრწუნდეს მთანი ძლიერებითა მისითა“[7*], რამეთუ დაეცა შეძრწუნებაჲ და ამბოხი დევთა[2] სიმაღლისაჲ ჩუენგან და იქმნა გზად წრფელად და წარმართებულ ყოველთაგან, რამეთუ „სლვაჲ მდინარეთაჲ და წყალთა წმიდათაჲ ახარებს ქალაქსა ღმრთისასა“[8*]. მდინარედ აქა სახარებასა უწოდა, ქალაქად — ეკლესიასა და რომელნი ღმრთის მსახურებით ცხოვნდებიან მისგან, ხოლო სლვაჲ — რომელნი საღმრთოჲთა სახარებითა სარწმუნოვებით მოირწყვიან და იქმნებიან ნაყოფიერ. ესე სამთა თარგმანთა შუენიერადრე თქუეს, პირველად სლვაჲ მდინარეთაჲო ახარებს ქალაქსა ღმრთისასა; ვითარცა წყაროჲ სამოთხესა აღმოცენებული ჴმელთა უწინარეს განუყვიან, ესრეთვე მდინარჱ[3]

[1] + და. [2] დევთაჲ. [3] მდინარე.

[1*] ფს. 45,3. [2*] ფს. 45,4. [3*] საქმე, 19, 23 – 40. [4*] შდრ. ფს. 67,18. [5] ამბაკუმ 3,15. [6*] ამბ. 3,8. [7*] ფს. 45,4. [8*] ფს. 45,5.

ღმრთისაჲ, რომელი აღმოსცენდა მამისაგან სიტყუაჲ; და ბევრთა და ურიცხუთა მდინარეთა უწინარეს გჳჩუენებს და ყოველსა ნათესავსა კაცთასა განანათლებს. მოციქულთა მიერ, ვითარცა წყლითა სულიერითა, მოძღურებითა მათითა მოირწყვიან რომელნიმე ჰინდოეთს, და რომელნიმე — ეგჳპტეს, და სხუანი — საბერძნეთით კერძო და სპანიაჲთ და სხუანი — სხუას და წარმართნი მრავალნი. ესე არს, რომელსა იტყჳს: „სლვაჲ მდინარეთაჲ ახარებს ქალაქსა ღმრთისასა, წმიდა-ყო საყოფელი თჳსი მაღალმან“[1*], რომელსა მუნ ქალაქად უწოდს და აქა საყოფლად წმიდად მაღლისა ღმრთისა სახელ-სდვა. და დაიმკჳდრა შორის მათსა და სლვისა მათისა და მე ვიყო ღმრთად მათა, იგინი იყვნენ ერად ჩემდა.

ღმერთმან ყოვლისა მპყრობელმან და მართალმან ეკლესიასა თჳსსა წარსადინელსა მდინარეთასა ახარა და ტაძარ ღმრთისა ქმნა; და დაიმკჳდრა მას შინა და განწმიდა ესე და მორწყო ესე სულიერითა მოძღურებითა და ნაყოფის მომღებელ ქმნა ესე სიმართლისა მოქმედებითა. და არს ღმერთი ყოველსა ჟამსა შორის მისსა, რომლისათჳსცა დიდსა მეფესა და წინაჲსწარმეტყუელსა დავითს ფსალმუნი აღუღებიეს და გალობს და ფსალმუნებს და იტყჳს: „ღმერთი მათ შორის და იგი[ნი] არა შეიძრნენ““[2*]. ესე ღმერთმან ყოვლისა მპყრობელმან სახარებასა შინა თქუა: „აჰა ესერა მე თქუენ თანა ვარ ყოველსა ჟამსა და ვიდრე აღსასრულამდე[1] სოფლისა“[3*] და კუალად: „სადაცა შეკრბენ ორნი ანუ სამნი სახელისა ჩემისათჳს, მე მუნ ვარ შორის მათსა“[4*]. „შეეწიოს მას ღმერთი დილითგან დილადმდე“[5*] ადრე-ადრე იტყჳს. და პირად-პირადად შუენიერად[5a*] და წყალობაჲ და შეწევნაჲ მისი მისწიფა მათ ღმერთმან დილითგან დილადმდე[1]. და მწრაფლ მისწიფა პირველად მოწყალებაჲ ღმრთისაჲ და იტყჳს: „შეძრწუნდეს წარმართნი და დამდაბლდეს მეფენი, მოსცა ჴმაჲ თჳსი მაღალმან და შეიძრა ქუეყანაჲ“[6*]. მოწევნასა შეწევნისა ღმრთისასა იტყჳს: „შეძრწუნდეს წარმართნი და დამდაბლდეს მეფენი, მოსცა ჴმაჲ თჳსი მაღალმან და შეიძრა ქუეყანაჲ“. შეძრწუნდეს წარმართნი და დამდაბლდეს ბრძოლანი მტერთანი და მოღებად გამოჴსნისა საკრველთაგან „უფალი ღმერთი ძალთაჲ ჩუენ თანა, ჰელის ამპყრობელ ჩუენდა ღმერთი იაკობისი“[7*], რამეთუ იაკობ წინაჲსწარმეტყუელებდა ეკლესიისათჳს და თქუა: „არა მოაკლდეს (272v) მთავარი იუდაჲსგან, არცა წინამძღუარი წყვილთაგან მისთა, ვიდრემდის მოვიდეს, რომელ არს მოლოდებაჲ, და იგი არს სასოვებაჲ წარმართთაჲ“[8*]. ესერა ამისა შემდგომად მოვიდეს და მოიწინეს წინაჲსწარმეტყუელებანი მისნი. ესე არს, რომელსა იტყჳს ჟამსა ამას დავით: „უფალი ღმერთი ძალთაჲ ჴელის ამპყრობელ ჩუენდა ღმერთი იაკობისი“. რომელსა იტყოდა იაკობ ჟამსა მას და წინაჲსწარმეტყუელებდა, ესე არს ღმერთი იაკობისი. ესერა წინაჲსწარმეტყუელი დავით ჴმობს და იტყჳს: „მოვედით და იხილენით საქმენი ღმრთისანი, რომელ ყო საკჳრველი და სასწაული ქუეყანასა ზედა. დააცადა ბრძოლაჲ კიდითგან კიდედმდე ქუეყანისა, მშჳლდები შემუსრა, დაფქვა საჭურველი და ფარები დაწუა ცეცხლითა. მოიცალეთ და გულისხმა-ყავთ, რამეთუ მე ვარ ღმერთი, აღვმაღლდი[2] წარმართთა ზედა და ავმაღლდი ქუეყანასა ზედა“[9*]. ამას ხილვად იტყჳს ყოვლისა კაცისად, რომლისათჳსცა ადრე-ადრე და მეყსეულად მიცვალებაჲ

---

[1] -მდჱ. [2] აღვამღლდი.

[1*] ფს. 45,5. [2*] ფს. 45,6. [3*] მთ. 28,20. [4*] მთ. 18,20. [5a*] შდრ ფს. 44,10. [5*] ფს. 45,6. [6*] ფს. 45,7. [7*] ფს. 45,8. [8*] შეს. 49,10. [9*] ფს. 45,9—11.

იქმნა ბოროტისაგან სიმაღლედ, და რისხვისაგან — მშჳდობად, და უღმრთოვებისაგან — სიმართლედ, და სიკუდილისაგან — ცხორებად, და ჯოჯოხეთისაგან — სასუფეველად.

ამის ყოვლისათჳს გულისხმა-ყავთ და იხილეთ, რამეთუ მე ვარ ღმერთი და ყოველთა დაბადებულთა შემოქმედი და არა მარტოდ ხოლო ჰურიათაჲ, არამედ ყოველთა წარმართთაჲცა და მართალი კიდითგან კიდედმდე ქუეყანისა. და აღმაღლებულ არს და განცხადებულ არს[1*] ყოველთა და ყო გამოჴსნაჲ. ამის ყოვლისათჳს დასსა, კრებულსა ყოველთა მართალთასა და მორწმუნეთასა და მოციქულთასა გალობაჲ აღუღებიეს დავითის თანა, ჴმობენ და იტყჳან: „უფალი ღმერთი ძალთაჲ ჩუენ თანა, ჭელის ამპყრობელ ჩუენდა ღმერთი იაკობისი“[2*]. იტყოდეს ვიეთნიმე ჟამსა მას გოგისთჳს და მაგოგესთჳს, გინა აქაზისთჳს ანუ თუ ეზეკიაჲსთჳს და სენაქერიმისთჳს, იტყოდეს ფსალმუნსა ამას: ამათ ვერ დააცადეს ბრძოლაჲ კიდითგან კიდედმდე ქუეყანისა, არამედ კაცად-კაცადმან ძალისაებრ თჳსისა ნაწილი რაჲმე აღიღო მსგავსებითა. ანუ ვინ დააცადა ბრძოლაჲ და შექმნა მშჳდობაჲ? გარნა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან განაქარვა ბრძოლაჲ კიდითგან კიდედმდე ქუეყანისა, ყო მშჳდობაჲ ეკლესიისათჳს, რამეთუ ვითარცა ზღჳსა ღელვათა ჰქონდეს განცხრომანი და აღძრვანი ყოველთა კიდეთა და სასტიკთა ქართა, სიმრავლესა დევთასა მოეცვნეს ყოველნი სულნი. ჭეშმარიტად შემუსრა უფალმან მშჳლდები ბოროტი უღმრთოვებისაჲ, დაფქვა და აჴოცა და დაწუა ცეცხლითა ყოველი ფარები და ბჭენი, რომელნი ეკლესიასა ჰბრძოდეს, ესე არიან ბჭენი ჯოჯოხეთისანი, რომელნი ვერ ერევიან ეკლესიასა, რამეთუ ზედა კლდესა აღშენებულ არს. რომელნი დაეცნეს ლოდსა მას ზედა, დაიფუშნეს და რომელსა ზედა დაეცეს, შემუსროს იგი, რამეთუ მშჳდობითა და ღმრთისმსახურებითა ელავს, დაუპყრიან ყოველნი კიდენი. ესე არს განმარტებაჲ ჭეშმარიტი სიტყუასა ფსალმუნისასა.

(273r)

## ფსალმუნი ႮႦ

### აღსასრულსა, ძეთა კორესთაჲ

მრავალგზის ვთქუთ, თუ რაჲ არს აღსასრული და ვაჩინეთ, თუ რაჲ აღსასრულსა ჟამთასა იქმნა და ეკლესიად ეწოდა, რამეთუ პავლე იტყჳს: „მრავლით კერძო და მრავლით სახით მაშინვე იტყოდა წინაჲსწარმეტყუელთა მიერ თჳსთა, ხოლო აღსასრულსა ჟამთასა მეტყოდა ჩუენ ძისა მიერ თჳსისა“[3*]; ესე არს, რომელსა იტყჳს „აღსასრულსაო“, რამეთუ აღსასრულსა სოფლისა ამის მოვიდა[1] ძჱ ეკლესიასა თჳსსა და დაამტკიცა. ხოლო ძენი კორესნი, რამეთუ იყვნეს იგინი და ასაფ და ედითომ და სხუანიცა ჴმაშუენიერნი და დასისთავნი შემასხმელნი, რომელთა აღიღიან ჴმაჲ დავითის თანა და შეჴმობით ჴმასა მისსა განჰკაზმვიდეს და ასწავებდეს დასსა, რამეთუ იყვნეს სულშეზავებულნი მადლითა მისითა და ნებიერად და შუენიერად შემსგავსებულად გალობდეს. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ „ძეთა ზედა კორესთაო“, და ასაფს და ედითომს. აწ ვთქ[უ]ათ ძალი და პირი ფსალმუნისაჲ, რამეთუ თქუმულ არს ფსალმუნი ესე გამოჴსნისათჳს ყოველთა წარმართთაჲსა, და ვითარ ძლევით დაინთქა ყოველი

---

1 მ˜ვდა.

1* შდრ. ფს. 9,17. 2* ფს. 45,12. 3* ებრ. 1,1.

უღმრთოვებაჲ და ქმნა დიდი მშჳდობაჲ ეკლესიისა თჳსისათჳს მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან. „ალიტყუელენით ჴელნი თქუენნი ყოველთა წარმართთა და ღაღადებდით ღმრთისა მიმართ ჴმითა სიხარულისაჲთა, რამეთუ უფალი მაღალ და საშინელ არს და მეუფჱ დიდ არს ყოველსა ქუეყანასა ზედა“[1*]. საწინაჲსწარმეტყუელოჲ სიტყუაჲ წარმოიღებს ამას და იტყჳს: რომელ არს მოციქულთა დასი და კრებულნი ყოველთა წარმართთანი, გალობად ღმრთისა იწოდნეს. ესე არს ძლევისა მხიარულებაჲ და სიხარული. იტყჳს: „ალიტყუელენით ჴელნი თქუენნი ყოველთა წარმართთა და ღაღადებდით ღმრთისა მიმართ ჴმითა სიხარულისაჲთა“[2*]. ერთსიტყუა იქმნა ძალი ფსალმუნისაჲ ამის მის თანა, რომელ-იგი პირველ ფსალმუნისა მის ვთქუთ, რამეთუ მუნ აჴსენა ამბოხი და შეძრწუნებაჲ და იტყოდა მერმე ძლევასა და მშჳდობასა ეკლესიისასა. ესრე სახედ ფსალმუნი ესე იხილა, ძლევაჲ, რომელი მის მიერ იქმნა, და უბრძანებს ყოველთა მორწმუნეთა დასსა, კრებულსა ალტყუელვად ჴელთა, ქებისა აღებად და გალობად და თქუმად: „შენ, უფალო, მაღალ და საშინელ ხარ და მეუფე დიდ არს ყოველსა ქუეყანასა ზედა“. გჳჩუენა და განაცხადა და „დაგუამორჩილნა ერნი ჩუენ ქუეშე[1] და წარმართნი ქუეშე ფერჴთა ჩუენთა და გამოგჳრჩინა ჩუენ სამკჳდრებელად თჳსა, და შუენიერებაჲ იაკობისი, რომელ შეიყუარა“[3*]. სჳმაქოს კრებულისა თანა თქუა და იტყჳს: „მეუფისა თანა შუენიერებაჲ იაკობისიო, შუენიერებაჲ წმიდათა მისთაჲ“.

აკჳლას მოციქულთა დასად იტყჳს. ესე გამოაჩინებს თქუმითა, თუ მართალთა და წმიდათა და მორწმუნეთა განძლიერებად და ძლევად განწყობილნი ალტყუელვით გალობენ. ესე იხილვა ჟამსა მას, რომელი თუალითა წინაჲსწარმეტყუელმან უწინარეს თქუა სიტყჳთა. აწ ესერა სრულ იქმნა და აღესრულა მოსლვაჲ მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისაჲ და (273v) მოციქულთა მისთა რწმუნებად ყოველთა წარმართთა. და მცირედღა დაემორჩილნეს კრებულნი და მეფენი და ნათესავნი და ასწავეს მათ ფსალმუნი და გალობაჲ ჭეშმარიტისა ღმრთისა[2] მიცემად დიდებით გალობაჲ და შუენიერებაჲ იაკობისი, რომელ აღუთქუა შვილთა მართალთაჲსა კურთხევად მათგან წარმართნი, მხოლოდშობილისაგან ძისა ღმრთისა იქმნა და აღესრულა, რამეთუ რომელსა ჟამსა დაამორჩილა თავი თჳსი მათთჳს, წარმართნი და უღმრთონი სასოვებად მშჳდობისა მოიყვანნა და სარწმუნოვებად და დიდების-მეტყუელებად. და მერმე იტყჳს: „აღმაღლდა ღმერთი კურთხევითა და უფალი ჴმითა სტჳრისაჲთა“[4*]. რომელი ამას ყოველსა იტყჳს, ძლევასა წარჰმართებს და დაწყნარებასა, იგი არს ჭეშმარიტი მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ, რომელი განკაცნა და დაჰჴსნა ბუნებაჲ სიკუდილისაჲ და ეშმაკისაჲ და გამოგჳჴსნნა და უკუდავებაჲ მოგუმადლა ყოველთა კაცთა.

ესე არს ღმერთი ჭეშმარიტი, მხოლოდშობილი ძჱ ღმრთისაჲ, რომელი დიდითა ძლევითა აღმაღლდა ზეცად და მოუვლინა ანგელოზი წმიდათა მოციქულთა თჳსთა. და კუალად ერთგზის დიდებით მოსლვისა მისისათჳს ახარა მათ და ჰრქუა ესე იესუ, რომელი წინაშე თქუენსა აღმაღლდა ზეცად. ეგრეთვე კუალად ერთგზის დიდებითა მამისაჲთა მოვიდეს, ვითარცა იხილეთ, იგი, აღმაღლებული ზეცად.

ვითარ აღმაღლდა უფალი ზეცად, წინა-მიეგებვოდეს მას ანგელოზთ მთავარნი

---

[1] ქუეშჱ. [2] ღ~ჲ.

[1*] ფს. 46,2—3. [2*] ფს. 46,2. [3*] ფს. 46,4—5. [4*] ფს. 46,6.

და ძალნი და მთავრობანი, უფლებანი და ჴელმწიფებანი და ბევრნი ბევრთანი. დასნი ღაღადებით იტყოდეს: „აღიხუენით ბჭენი თქუენნი, მთავარნო, ზე და აღიხუენით ბჭენი საუკუნენი და შევიდეს მეუფჱ[1] დიდებისაჲ“[1*]. ამას პირად-პირადად, შუენიერად და დიდებულად იტყოდეს: „აღმაღლდა ღმერთი ღაღადებითა და უფალი ჴმითა სტჳრისაჲთა“[2*] აჳდა მაღალსა ესევითარითა გალობითა. ამისა შემდგომად იქმნა შეერთებაჲ ზეცისათაჲ და ქუეყანისათაჲ, მოვიდა სიმრავლჱ ანგელოზთაჲ, თანა-იტყჳან: „უგალობდით[2] ღმერთსა ჩუენსა, უგალობდით მეუფესა ჩუენსა, უგალობდით, რამეთუ მეუფე დიდ არს ყოველსა ქუეყანასა ზედა ღმერთი, უგალობდით მას მეცნიერებით. სუფევს ღმერთი წარმართთა ზედა, ღმერთი ზის საყდართა ზედა სიწმიდისა მისისათა“[2a*]. ესერა ერთითა ჴმითა ზეცისანი და ქუეყანისანი სულიერსა დიდებისმეტყუელებასა ყოვლად ძლიერისა მეუფისა შესწირვენ, რამეთუ ყოველსა კაცსა ჭეშმარიტმან ღმერთმან მოსცა დიდებულებაჲ და ძედ ღმრთისა ყოფად მიჰმადლა მორწმუნეთა თჳსთა და ადიდნა იგინი, რამეთუ ყოველთა წარმართთა გულისხმაყვეს[3*], ვითარმედ იგი არს ღმერთი ჭეშმარიტი, ღმერთი და მეუფჱ დიდი ზედა ყოველსა ქუეყანასა და დიდებით დაჯდა მარჯუენით მამისა მაღალთა შინა. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ „ღმერთი დაჯდა საყდართა ზედა სიწმიდისა მისისათა“[4*], რამეთუ მისნი იყვნეს და არა თუ ჟამსა მას დაიპყრნა. ამისა მსგავსად ჴმობს პავლე და იტყჳს: „დაჯდა მარჯუენით დიდებისა მაღალთა შინა“[5*], რომელსა იტყჳს, თუ: „უგალობდით მას სიბრძნითა“. არა ხოლო თუ იტყჳს ჴმისა ამობერვითა ოდენ და პირითა მღაღადებელითა, (274r) არამედ გულისხმისყოფით და სიბრძნით და გამოკითხვით და განგონებით და მადლობით უფლებასა მისსა. „მთავარნი შეუკრბეს ღმერთსა აბრაჰამისსა, რამეთუ ღმრთისა ძლიერნი ქუეყანით ფრიად ამაღლდეს“[6*], რამეთუ ყოველთა მთავართა წარმართთაჲსა დაუტევნეს მამულნი ღმერთნი მათნი და შერთვად მოვიდეს ღმრთისა თანა აბრაჰამისა, იქმნეს განმართლებულ და შვილ აბრაჰამისა. იქმნა აბრაჰამ მამად მართალთა მრავალთა, რამეთუ ნაშობისა მისისაგან იკურთხნეს ნათესავნი წარმართთანი.

რომელთა იცნეს ჭეშმარიტი ღმერთი, შემოქმედი თჳსი, მოვიდეს ღმრთის მეცნიერებად ყოველნი, ადიდებდეს ღმერთსა. გალობაჲ ქუეყანით აღმაღლდა, რამეთუ ძალითა ღმრთისაჲთა სიბრძნით შემუსრ[6]ეს ბჭენი ჯოჯოხეთისანი და სიკუდილისანი. და აღიღო მძლავრებაჲ ეშმაკისაჲ და მიჰმადლა ყოველთავე ცხორებაჲ და სასუფეველი და აღაღო პირი ჩუენი. და ყოველნი ჴმითა სიხარულისაჲთა გალობად ღმრთისა. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ „აღიტყუელენით ჴელნი ყოველთა წარმართთა, ღაღადებდით ღმრთისა მიმართ ჴმითა სიხარულისაჲთა, რამეთუ მაღალ და საშინელ არს და მეუფე დიდ არს ყოველსა ქუეყანასა ზედა“[7*].

## ფსალმუნი ႫႦ

### კურთხევისაჲ, ძეთა კორესთაჲ

ესეცა ფსალმუნი მისავე მსგავსად მიუთხრობს, დიდ არს ღმერთი და ძლიერ და მძლე[3] ბრძოლათა[4]: „დიდ არს უფალი, ქებულ ფრიად ქალაქსა ღმრთისასა და მთასა წმიდასა მისსა“[8*]. ესერა მრავალგზის ვთქუთ, თუ ქალაქად და

[1] მეუფე. [2] უგალობდეთ. [3] მძლჱ. [4] ბრძოლათაჲ.

1* ფს. 23,7. 2* ფს. 46 6. 2a* ფს. 46,7—9. 3* შდრ. ფს. 9,21. 4* ფს. 46,9. 5* ებრ. 1,3. 6* ფს. 46,10. 7* ფს. 46, 2—3. 8* ფს. 47,2.

მთად საღმრთონი წიგნნი თქუნა. არა თუ შენებულსა რასმე ერთსა სახელ-სდებს, არამედ საქმესა სახიერებისასა და კაცთა წმიდათა[1] სარწმუნოვებასა უწოდს. აწ ესერა თქუა ჟამსა მას დიდებით უფლისაჲ და რამეთუ მისგან და მის მიერ მაღალ და მტკიცე აღეშენა ქალაქი, ესე იგი არს ღმრთის მეცნიერებაჲ სარწმუნოვებით უფროჲს ყოველთა მთათა მაღალ და მთა იქმნა და დაეშენნეს ყოველნი მართალნი მას ზედა, ვითარცა ქალაქსა საჩინოსა და განცხადებულსა. ესე უფალმან განჰმარტა სახარებასა შინა, თუ: „ვერ შესაძლებელ არს დაფარვად ქალაქი, რომელი მთასა ზედა დაშენებულ არს“[1*]. „ძირმტკიცედ უხაროდენ ყოველსა ქუეყანასა“[2*], რამეთუ ეკლესიაჲ საღმრთოჲთა საქმითა არა[2] ხოლო თუ შენებულსა ამას უწოდა, არამედ საფუძველმტკიცედ და სულიერად კლდედ და ეკლესიად უწოდა მოძღუართა და კრებულსა მართალთასა, რომელნი აღეშენნეს ზედა მართალსა სარწმუნოვებასა საღმრთოსა მხოლოდშობილისა ძისა ღმრთისასა, რომელსა პავლე[3] ეწამების და იტყჳს: „რომელნი აღშენებულ ხართ საფუძველსა ზედა მოციქულთასა და წინაჲსწარმეტყუელთასა, რომელ არს საფუძველ, და თავ კიდეთა — უფალი ჩუენი იესუ ქრისტე“[3*] და თჳთ თავადმან უფალმან პირველად ნეტარ-ყო პეტრე და ჰრქუა: „შენ ხარ კლდე და ზედა მაგას კლდესა აღვაშენო ეკლესიაჲ ჩემი და ბჭენი ჯოჯოხეთისანი არა ერეოდიან“[4*] ესე არს, რომელსა იტყჳს ძირმტკიცედ, ესე იგი არს შეუძრველად და უძლეველად უკუნისამდე.

„მთანი სიონისანი — გუერდნი ჩრდილოჲსანი, ქალაქი მეუფისა დიდისაჲ“[5*]. მთანი მაღალნი გარე-მოიცვნეს სიონსა, რაჲთა საფარველად იყვნენ ყინელისა მისგან ჩრდილოჲსა, (275v) ესე იგი არს განსაცდელისაგან დაიცვა იგი, რამეთუ იყოს უვნებელ ყოვლისაგან უღმრთოვებისა პირ[ი]საგან ჩრდილოჲსა. იტყჳს წინაჲსწარმეტყუელი აღტყინებად ბოროტისა ზედა ქუეყანასა და კუალად იტყჳს: გდევნიდენ თქუენ პირისაგან ჩრდილოჲსა. ხოლო სიონსა საღმრთომან პავლე[3] სულიერად მთად სახელ-სდვა და თქუა: „მოვედით მთასა სიონსა და ქალაქსა ღმრთისა ცხოველისასა, ზეცისა იერუსალჱმსა“[6*]. მთანი ძლიერნი მოსხნა გარემოჲს და ჩრდილოჲ განდევნა და დაიცვა ქალაქი თჳსი სულიერითა სიმტკიცითა მოციქულთაჲთა და წმიდათა და მართალთა ერთობით მის თანა დაცვითა ზეგარდამო სასძლოჲსაჲთა, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „ბანაკი ანგელოზთა უფლისათაჲ გარე-მოადგს მოშიშთა მისთა და დაიცვნეს იგინი“[7*] „ღმერთი ტაძარსა წმიდასა მისსა განცხადნეს ჟამსა მას, რომელსაცა შეეწე-ეყოს მათ“[8*]. ერთად სახელ-ედების კათოლიკე ეკლესიასა ყოველსა შინა ზღუასა და ჴმელსა, რომლისათჳსცა ლოცვათა ჩუენთა ვიტყჳთ ზედა წმიდისა და მხოლოჲსა კათოლიკე ეკლესიისა კიდითგან კიდედმდე ქუეყანისა, რამეთუ ჯერ-არს, მრავალთა ადგილთა და ქალაქთა შინა, დაბათა და აგარაკთა შინა აღშენებულ არს ეკლესიაჲ, ვითარცა ქალაქსა შინა ერთსა მრავალნი საყოფელნი და სახლნი აღშენებულ არიან, და მას ყოველსა ერთ ქალაქ სახელ-ედების, ეგრეთვე თუ ჯერ-არს, ბევრნი ბევრთანი, აურაცხელნი და აღურაცხნი ეკლესიანი აღშენებულ არიან, ერთ სიტყუა და ერთ ეკლესია სახელ-ედების, რომელნი ჭეშმარიტებით[4] და მართლმადიდებლობით შესწირვენ ღმრთისა ამას ტაძარსა. ყოველთა ღმრთის წყალობათა თჳსთა განაცხადა შეწევნაჲ, მიჰმადლა.

---

[1] +და. [2] არაჲ. [3] პავლჱ. [4] +რ῀ნი ჭეშმარიტებით.

[1*] მთ. 5,14. [2*] ფს. 47,3. [3*] ეფეს. 2,20. [4*] მთ. 16,18. [5*] ფს. 47,3. [6*] ებრ. 12,22. [7*] ფს. 33,8. [8*] ფს. 47,4.

ესე არს, რომელსა იტყჳს: „ღმერთი ტაძარსა წმიდასა მისსა განცხადებულ არს ჟამსა მას, რომელსა შეეწიოს მათ“[1*]. ესერა ბრძოლათაგან და მეფეთა აღდგომისაგან ზედა წინაჲსწარმეტყუელთა აჰა ესერა იტყჳს: „მეფენი ქუეყანისანი[1] შეკრბეს და მოვიდეს ერთად. მათ იხილეს ესე და დაუკჳრდა“[1a*]. მიავლინეს ბრძოლად და იხილეს დიდი ძლევაჲ და შესულბეს და განცჳბრდეს და შეეშინა და შეირყინეს. „და ძრწოლამან შეიპყრნა იგინი; მუნ — სალმობაჲ, ვითარცა შობადისაჲ. ქარითა სასტიკითა შემუსრნეს ნავნი თარშისანი“[2*]. იხილეს შეუძრველი და დამტკიცებული ეკლესიისა საფუძველი. წინაჲსწარმეტყუელნი განმართლებულად და აღსრულებულად და ძრწოლით და შიშით განკჳრვებულნი, ვითარცა შობადისა სალმობითა, გინა თუ ვითარცა ნავი შორის უფსკრულისა ღელვათა, ესრეთ აღდგეს ზედა ეკლესიათა დაცემად, მიახლებულნი სიკუდილდ ესრეთ ღაღადებით იტყოდეს: „ვითარცა გუესმა, ეგრეცა ვიხილეთ ქალაქსა უფლისა ძალთაჲსა, ქალაქსა ღმრთისა ჩუენისასა“[3*], ესე არს, რომელი გუესმა ურჩულოვებასა შინა ჩუენსა სიტყუაჲ, აწ ესერა თუალითა ჩუენითა ვიხილეთ ქალაქსა უფლისა ცათაჲსა და ქალაქსა ღმრთისა ჩუენისასა, ესე იგი არს დასი წმიდათა მორწმუნეთა ღმრთისათაჲ.

„ღმერთმან დააფუძნნა იგინი უკუნისამდე“[4*], თავადსა უფალსა ჴმითა იტყჳს ზედა კლდესა ამას აღშენებად ეკლესიისა და „ბჭენი ჯოჯოხეთისანი მას არა ერეოდიან“[4a*]. ფსალმუნი აღუღებიეს, ჴმითა დიდითა გალობს წინაჲსწარმეტყუელი და იტყჳს: რომელნი ჴსნილ ხართ ჴსნითა მისითა, ფსალმუნებდით და მიუთხრობდით ყოველსა ჟამსა, იტყოდეთ: „შეიწყნარენ (275r) წყალობანი შენნი შორის ერსა შენსა!“[5*] და განმართლდა სიტყუაჲ წინაჲსწარმეტყუელისაჲ, სრულ იქმნა და აღესრულა, რამეთუ ესრე ეტყჳს მჴსნელი ჩუენი ეკლესიასა თჳსსა: „შენ თანა ვარ ყოველთა დღეთა და ვიდრე აღსასრულამდე სოფლისა“[6*].

„ვითარცა სახელი შენი, ღმერთო, ეგრეცა ქებაჲ შენი ყოველსა ქუეყანასა ზედა“[7*]. რომელნი ტყუვილისა ღმერთთა ჰმსახურებენ ცუდად და რომელნი კერპნი, შექმნულნი მათნი, მოისრნეს და აიჴოცნეს და წარწყმდეს მათ შორის, რამეთუ მტყუვარ და ამაო იყვნეს, გალობამან ჭეშმარიტისა ღმრთისამან აღავსნა ყოველნი კიდენი. „სიმართლითა სავსე[2] არს მარჯუენე შენი“[8*], უფალო, სიმართლისა საშჯელითა ძლიერ არს მარჯუენე შენი და შემუსრნა მტერნი შენნი. **„იხარებდინ მთაჲ სიონი და იშუებდედ[3] ასულნი იუდაჲსნი** სამართალთა შენთაგან, უფალო“[9*]; სიონისა სიმაღლედ ღმრთის მეცნიერებასა უწოდს, ასულად იუდაჲსად — ყოვლისა სოფლისა ეკლესიათა, რომელნი ჴელითა მოციქულთაჲთა, რომელნი იყვნეს ნათესავისაგან ჰურიათაჲსა, რომელთაგან ჰრწმენა. და სიხარულით იშუებენ ყოველნი წარმართნი, რამეთუ განცხადნა უფალი სიმართლისაჲ და გულარძნილობაჲ განაქარვა. „მოადეგით სიონსა და მოიცევით იგი და მიუთხრობდით გოდლებსა მისსა. დასხენით გულნი თქუენნი ძალსა შინა მისსა და განიყავთ გოდლები მისი!“[10] სიონად კუალად ღმრთისმსახურებისა სახიერებასა უწოდს. ესე იგი არს, ღმრთისა შეწევნითა განმტკიცნა და ანგელოზებრივი მოწესეობაჲ უჩუენა ქუეყანასა და გოდოლი

---

[1] ქუ҃ნი. [2] სავსჱ. [3] იშუებდენ.

[1*] ფს. 47,4. [1a*] ფს. 47,5—6. [2*] ფს. 47,7—8. [3*] ფს. 47,9. [4*] ფს. 47,9. [4a*] მთ. 16,18. [5*] ფს. 47,10. [6*] მთ. 28,20. [7*] ფს 47,11. [8*] ფს. 47,11. [9] ფს. 47,12. [10] ფს. 47,13—14.

სამართლისა[1] თჳსისაჲ მცველად გარე-მოადგა თავით თჳსით, რომელ მოჰმადლა სულმან წმიდამან გამოჴსნაჲ ყოვლისა სოფლისაჲ და ბევრნი გოდოლნი ძლიერნი დაამტკიცნა მოძღურებითა თჳსითა, რამეთუ იტყჳს: „გამოირჩიენით და განიყვენით გოდლები მისი“. ესე იგინი არიან, რომელნი ეკლესიათა ზედა წინამძღუარნი და მოძღუარნი, და კაცად-კაცადმან ჟამსა თჳსსა წილით იხუედრა და მიიწია. და ესე არა თუ ერთგზის ანუ ორგზის, არამედ მრავალსა ნათესავსა ნათესავთაჲსა უბრძანა ღმერთმან წინამძღურებად და მცველებად: „რაჲთა მითხრობად შეუძლოთ თქუენ ნათესავსა სხუასაო, რამეთუ ესე არს ღმერთი, ღმერთი ჩუენი უკუნისამდე და უკუნითი უკუნისამდე და ამან და[მ]მწყსნეს ჩუენ უკუნისამდე“[1*]. ჯერ არს ესეო ნათესავისაგან ნათესავსა მითხრობად ურჩულოთა და ურწმუნოთა. და ვითარცა გუაქუნდა ავანდი იგი პირველი, ეგრეთვე სარწმუნოვებასა ნათესავსა ნათესავნი მიუთხრობენ, და ჴსნილნი— ქადაგებასა ყოვლისა კაცისასა. და ნათესავსა სხუასა ასწავეთ მეცნიერებაჲ, თუ ესე არს ღმერთი, ღმერთი ჩუენი და უფალი და მწყემსი კეთილი უკუნითი უკუნისამდე. რამეთუ იტყჳს, თუ: „განიყავთ გოდლები მისი“[2*] და წინამძღურებით და მოძღურებით[2] გჳჩუენებს, თუ ერთი არს მწყემსთმთავარი, რომელი არს მწყემსი კეთილი და სული თჳსი დადვა ცხოვართა თჳსთა ზედა[1a*] და მწყსის არა ხოლო ერთითა სიტყჳთა, ერთითა ოდენ, ცხოვართა, არამედ ყოველთა დაბადებულთა დაიცავს, რომელნი სიტყჳერთათჳს საკმარად შეიქმნეს.

## ႴႱႠႪႫႳႬႨ ႫႡ

### აღსასრულსა, ძეთა კორჱსთაჲ

დასი ყოველთა მოციქულთაჲ იქმნა შუვა (275v) მდგომელ და მახარებელ ყოველთა წარმართთა, და ძლევისა სარწმუნოვებაჲ გალობად[2] აღუღებიეს და ასწავებენ. და მას შინა მოიქცეს საქმედ სახიერებისა და ყოველი დიდებაჲ სოფლისაჲ შეურაცხ-ყვეს და ამაოდ შეჰრაცხეს და სიცოფე შეურაცხ-ყვეს, რამეთუ სიბრძნე იგი მათი სიცოფე არს და უმცირე. და ესე უწინარეს იტყჳს აღსასრულსა საშჯელისათჳს და კაცად-კაცადისა საქმეთაებრ თჳსთა მისაგებელისათჳს და გჳჩინებს.

არცა დიდებამან, არცა ტყუვილისა ღმერთთა შე-რაჲ-უძლონ შეწევნად კაცისა, გარნა ხოლო საქმეთა სიწმიდისათა და სიმართლისათა. და ამისთჳსცა ზედა-წერილი ამისი აღსასრულად იტყჳს, ესე იგი არს საქმეთაებრ თჳსთა აღსასრულსა მისაგებელი მათი, ესე არს პირი და ძალი ფსალმუნისაჲ.

„ისმინეთ ესე ყოველმან თესლებმან და მერჩდით მე ყოველნი, რომელნი დამკჳდრებულ ხართ სოფლებსა“[3*], არღარა ჰურიათა[3] ნათესავობდენ, მათ ეტყჳს ღმრთისა წინაჲსწარმეტყუელი. ესერა აღიმაღლა ჴმაჲ ღაღადებისაჲ და იტყჳს: „ისმინეთ ესე ყოველმან თესლებმან“[3a*] უწყი, რამეთუ მადლითა და სულითა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან მოგუცა ჴმაჲ ძლიერად ჟამსა მას და მოციქულებითა აღასრულა გამოჴსნაჲ ყოველთა კიდეთაჲ, რამეთუ ეტყჳს ესრეთ სანატრელსა დასსა მოციქულთასა: „წარვედით და მოიმოწაფენით ყოველნი წარმართნი“[4*]. და არა ჰურიანი ოდენ და არცა ნათესავი ერთი

---

[1] სამართილსა. [2] +და. [3] ჰურათა.

[1*] ფს. 47,14—15. [1a*] შდრ. ი. 10,11. [2*] ფს. 47,14. [3*] ფს. 48 2. [3a*] ფს. 48,2. [4*] მთ. 28,19.

ხოლო, არამედ ყოველნი ბუნებანი კაცთანი, „ნაშობნი ქუეყანისანი და ძენი კაცთანი ერთბამად“[1*]. რომელთამე თარგმანთა თქუეს, ნაშობნი ქუეყანისანი ადამ და ევა იყვნესო, რამეთუ მიწისაგან შეიქმნნესო ძენი კაცთანი, რომელნი მათგან იყვნესო. არამედ ჴეკმა განაშორებს ჭეშმარიტებისაგან თარგმანებაჲ მათი, რამეთუ არა თუ გარდაცვალებულთათჳს ქადაგებდა, არამედ ცხოველთათჳს და ქუეყანასა ზედა მავალთათჳს. ესე იგი არს ზოგნი ესე ბუნებანი კაცთანი, რომელნი ჟამსა ამას ცხოველ იყვნეს.

ისმინედ[1] ესე ყოველთა შვილთა თქუენთა შემდგომად თქუენსა, კაცად-კაცადმან სარგებელად თავით თჳსით: „ნაყოფიერ იქმნენით ერთბამად მდიდარნი და გლახაკნიო“, რამეთუ სამოძღურონი სიტყუანი გუასწავებენ ყოველთა და წინა-გიძღჳან. „პირი ჩემი იტყოდის სიბრძნესა, და ზრახვანი გულისა ჩემისანი — გულისხმის-ყოფასა. მივყო იგავსა ყური ჩემი და განვაცხადნე იგავნი გალობისანი“[2*] დასაბამითგანნი სიბრძნისა მიერ შენისა. აღვსებულ არს სულითა წმიდითა ყოველი სიტყუაჲ ჩემი. ასწავეთ ყოველთა ზრახვაჲ დაფარული და მცნებანი უფლისა ღმრთისა ჩუენისანი, განჰმარტენით ყურნი თქუენ ყოველთანი! ისმინეთ სასმენელითა თქუენითა ყოველივე, ვითარცა საქმითა წამოიღო[2] ენამან ჩემმან. ამას განაცხადებს თქუმითა: არა თუ ჩემნი არიან სიტყუანი ესე, არამედ მადლითა ღმრთისაჲთა შეპყრობილ არს ენაჲ ჩემი, ვითარცა კალამი[3*]. და მის მიერ ზრახავს და იტყჳს: აღებულ არს იგი, ვითარცა სხუაჲ სხჳსათჳს. სასწაულსა დასდებენ, რამეთუ უფალი ჩუენი იგავით იტყოდა კრებულსა თანა, ხოლო თჳსაგან მოწაფეთა თჳსთა ყოველსავე გამოუცხადებდა.

ესევითარ პირველ სიტყუად ყო ფსალმუნმან ამან; ესერა დასაბამ სწავლისა ჰყოფს: „რაჲსათჳს არა მეშინოდის მე დღესა ბოროტსა? (276r) ურჩულოვებანი[2a] სლვათა ჩემთანი გარე-მომადგეს მე“[4*]. აღუღებიეს წინაჲსწარმეტყუელსა შემთხუევაჲ ბუნებისა ჩუენისაჲ, ვითარცა კითხვით სნეულსა ყოველსავე ნებასა მისსა და მისაგებელსა შორს მოიღებს და იტყჳს და მიუთხრობს: „რაჲსათჳს არა მეშინოდის მე დღესა ბოროტსა?“ დღედ ბოროტად უწოდს დღესა საშჯელისასა ცოდვილთა ზედა, რამეთუ მოციქული იტყჳს, ვითარმედ: „უკეთურებითა შენითა და შეუნანებელითა მაგით გულითა შენითა იუნჯებ თავისა შენისა რისხვასა. დღედ ბოროტად განცხადებაჲ მართლისა საშჯელისა[3] ღმრთისაჲ“[5*], ოდეს „მიაგოს კაცად-კაცადსა საქმეთაებრ მათთა“[6*], ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ „რაჲსათჳს არა მეშინოდის დღესა ბოროტსაო“, რამეთუ მივხედენ მე უშჯულოვებასა ჩემსა და სლვასა საქმეთა ჩემთასა შეკდიმებულ ვარ საშჯელისაგან.

თჳთ იკითხავს წინაჲსწარმეტყუელი, თუ რაჲსათჳს მეშინიანო დღესა ბოროტსაო. და კუალად პასუხსა-ჰყოფს და იტყჳს, თუ უშჯულოვებათათჳს სლვათაჲსა მეშინის საშჯელისაგან, რამეთუ „რომელნი ესვენ ძალსა თჳსსა და სიმრავლესა სიმდიდრისასა[4] იქადიან“[7*], მე ესერა ზარ-ცემულ და შეშინებულ ვარ საქმეთაგან სლვათა ჩემთაჲსა, ხოლო რომელნი ესვენ ძალსა თჳსსა და სიმდიდრესა თჳსსა, მათ არცა ერთი ძალი აქუს, არცა ერთი წარიტანონ დღესა საშჯელისასა. ესრე ჰგონებდეს და იტყოდეს, თავით თჳსით თქჳს, თუ

1 ისმინეთ. 2 რ ამოფხეკილია. 2a ურჩოლოვებანი. 3 საშჯელისაჲ. 4 სიმრავლისასა.

1* ფს. 48,3. 2* ფს. 48,4—5. 3* შდრ. ფს. 44,2. 4* ფს. 48,6. 5* რომ. 2,5. 6* ფს. 61,13. 7* ფს. 48,7.

ფასი სიმდიდრისაჲ მივსცეთ დღესა საშჯელისასა ბოროტისათჳს თჳსისა. აწ ესერა მოიღებს ყოველსა და გჳჩუენებს, თუ არავინ არს, რომელმან იჴსნეს კაცი და განაახლოს საქმეთა სიმართლისათა და იტყჳს: „ძმამან ვერ იჴსნას და ვერ იჴსნას კაცმან და არა მისცეს მან[1] ღმერთსა[2] საჴსარი თჳ[თ] თავისა თჳსისაჲ, არცა სასყიდელი საჴსრად სულისა თჳსისა“[1*]. გჳმოძღურებს და გუასწავებს ჩუენ არცა ნათესავობითა უმჯობესთაჲსა, და არცა ძმანი სახიერთანი და არცა ყოველნი კაცნი კეთილად მსახურებითა და სიმართლითა და არცა შემდგომად აღსასრულისა მუნ დღისა საშჯელისა არავინ შემძლებელ არს პოვნად, რომელმანმცა შეუძლო გამოჴსნად.

რამეთუ იტყჳს სხუაჲ წინაჲსწარმეტყუელი, თუ ნოვე და იობ და სამოველ ვერ შემძლებელ არიან განრინებად ძეთა და ასულთა თჳსთა. და კუალად, თუ ნოვე და დანიელ, კეთილ არს, თუ სულნი თჳსნი განარინნენ. ესე ყოველი ითქუა, თუ რომელნი ბოროტის-მოქმედობით ცხოვნდებიან და ბოროტად სლვისა მათისაგან სიმდიდრესა მათსა შეიკრებენ, ამათ უჩუენებს, თუ რომლითა საქმითა სახიერებისაჲთა და სიმართლისაჲთა გამოიჴსნან სული თჳსი. „შურებოდის იგი უკუნისამდე და ცხოვნდეს სრულიად და არა იხილოს მან განსახრწნელი, რაჟამს იხილოს რიცხუმან ბრძენთამან სიკუდილი“[2*], რომელთა კუალად მსახურებისათჳს და სიმართლისათჳს დაითმინნეს ოფლნი, საუკუნოჲსათჳს. კეთილად შეიწყნარნეს მრავალნი ჭირნი, რომელნი[3] უხრწნელებისა ცხორებისა სასოვებასა მკჳდრ იქმნნეს და ნაყოფი შრომათა თჳსთაჲ დიდითა შეძინებითა მრავალგზის აქუს. რომელსა ჟამსა ესევითარნი ვნებანი და სიკუდილნი, თუ ვითარცა იტყჳს მართალი, ძნიად განერეს, უღმრთოჲ იგი და (276v) უშჯულოჲ სადაღამე იპოვოს.

ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ: „რაჟამს იხილოს რიცხუმან ბრძენთამან სიკუდილიო“. ესე იგი არს თუ მართალთათჳს ჭირი, გინა სიკუდილი, უღმრთონი სრულიად წარწყმედულ იპოვნენ. ესე არს, რომელსა იტყჳს: „ერთბამად უგუნურნი და უკეთურნი წარწყმდენ“[3*]. სჳმაქოს უგანცხადებულესადრე თარგმანა, ვითარმედ „ერთბამად ცუდის-მეტყუელნი და უმეცარნი წარწყმდენ“ და უწოდა ცუდისმეტყუელად და უგუნურად, რომელნი ბოროტსა სიბრძნესა სოფლისასა სწავლიან, რომლისა ზრახვითა ცხორებასა თჳსსა ბოროტად ცხონდებიან. ესე არს, რომელსა იტყჳს, თუ სიბრძნე ამის სოფლისაჲ სიცოფე[4] არს ღმრთისა თანა და „უცხოთა დაუტევონ სიმდიდრე თჳსი და სამარები მათი სახლებ მათა იყოს უკუნისამდე, საყოფელი მათი თესლითი თესლადმდე[5]“[4*]. არა ხოლო თუ ბრძენთასა ოდენ იტყჳს, არამედ რომელთა ძლიერებაჲ და შემძლებელობაჲ თჳსი განიძარცუეს. და აღსასრულსა ჟამთასა და ვითარცა სამარენი დაცუდებულნი დარჩეს საყოფელნი მათნი და შენებულნი სახლნი მათნი, უცხოთა წარიხუნეს სიმდიდრენი მათნი[5*], რომელსა იტყჳს საყოფლად მათა თესლითი თესლადმდე[6*]. შემდგომად სიკუდილისა მათისა აღიტაცნეს აგარაკნი და ვენაჴნი და მტილნი მათნი. და საკიცხელ იქმნნეს და ესრეთ იტყოდეს: ესე იყო ნათესავისაჲ, რომელმან უსამართლობით მოიტაცა ყოვლისაგან. ესერა ყოველთავე გჳსწავიეს ჩუენ, თუ; ნუ აღმმატებელ ექმნებით თანა-წარმავალსა. არამედ ყოველსა ჟამსა[6] ბუნებით მოიღებდით მიახლებასა.

---

[1] მას. [2] ღ~ნ. [3] რ~ლთა. [4] სიცოფC. [5]-მდC. [6]+არამედ ყოველსა ჟამსა.

[1*] ფს. 48,8—9. [2*] ფს. 48, 9—11. [3*] ფს. 48,11. [4*] ფს. 48,11—12. [5*] ფს. 48,11. [6*] ფს. 48,12.

„კაცი პატივსა შინა იყო და არა გულისხმა-ყო, ჰბაძვიდა პირუტყუთა უგუნურთა და მიემსგავსა მათ“1*. ესე ექმნა მიზეზად უგუნურებასა, რამეთუ არა უნდა გულისხმის-ყოფად და განგონებად თჳსი პატივი და რომელი მიჰმადლა მას ღმერთმან სამთავროჲ. ამისთჳს პირუტყუ იქმნა და მჴეც იქმნა და სამჳნოჲ ცხორებაჲ მოიღო. „ესე გზისა ცხორებისა მათისაჲ მათა მიმართ“2*, რამეთუ გზად საქმეთა უწოდის და იქმოდის ბოროტსა და უგუნურებასა და მცნებათა გარდასლვასა. „ამისა შემდგომად პირითა მათითა სათნო იყვნეს“3* და შემდგომად აღსასრულისა სატანჯველი და უბადრუკებაჲ შეიწყნარეს პირითა მათითა, რომელთა არაჲთ სარგებელ ექმნა მათ სიმდიდრე ამის სოფლისაჲ და „ვითარცა საცხოვარნი ჯოჯოხეთს მიეცნეს და სიკუდილი ჰმწყსიდა მათ“4*. ესე სჳმაქოს შუენიერად-რე[1] თარგმანა: ვითარცა ცხოვარნი კლვად, ესრეთ ჯოჯოხეთსა თავით თჳსით მიეცნესო. ესე იგი არს, რომელსა იტყჳს, თუ: თავით თჳსით სულსა თჳსსა სატანჯველნი განუმზადნეს და ცხორებისაგან სიკუდილად მიიცვალნეს. „ეუფლნენ მათ წრფელნი განთიად, შეწევნაჲ მათი განკფდეს ჯოჯოხეთს და დიდებისა მათისაგან დაეცნენ[2]“5*, რომელ თქუმულ არს: „შეკნინდეს ულმრთონი და დაეცნეს, რაჟამს იხილეს უშჯულოჲ მიცემული ჴელთა სიკუდილისათა და განშიშულებული ყოვლისაგან სიმდიდრისა მისისა“6*. ესე ყოველი განგვმარტა იგავით უფალმან სახარებასა შინა, რომელი თქუა ლაზარესთჳს (277r) და მდიდრისათჳს, რამეთუ შთაუსუეს იგი წიაღთა აბრაჰამისთა და სასუფეველსა უფლებდა და მეუფებდა, ხოლო მბრძანებელი იგი მდიდარი მწარესა სატანჯველსა დაწუვად მიეცა. მუნით ლაზარეს მიმართ ვედრებასა შესწირვიდა და არა იქმნა ღირს სმენად ვედრებაჲ მისი7*. ესრეთვე, მსგავს ამისა, გალობაჲ აღუღებიეს ფსალმუნისაჲ შემდგომად აღსასრულისა. კაცად-კაცადი თჳს-თჳსად მერმე, ამისა შემდგომად ყვეს, ვედრებასა ღმრთისა შესწირვენ, რამეთუ მის მხოლოჲსაჲ არს მთავრობაჲ და არღარა მიუტევოს ამისა შემდგომად კაცად-კაცადი ნებასა თჳსსა. ესე იგი არს, რომელსა იტყჳს გარნა ხოლო „ღმრთისაო“, რამეთუ „მან იჴსნა სული ჩემი ჴელთაგან ჯოჯოხეთისათა, რაჟამს შემიწყნარებდეს მე“8*. ჭირისათჳს გლახაკთაჲსა იტყჳს და ჴელთაგან მძლავრთაჲსა, რომელი აღსასრულსა მათსა შემწედ მიეწიფა გლახაკთა და ლხინებად და ვრცელ-ყოფად მათა: „ნუ გეშინინ, რაჟამს განმდიდრდეს კაცი და განმრავ[ლ]დეს პატივი სახლისა მისისაჲ, რამეთუ არა სიკუდილსა მისსა წარიღოს მის თანა ყოველი, არცა შთაჰყვეს დიდებაჲ სახლისა მისისაჲ მის თანა“9*. ხოლო არა არს უსაკჳრველეს, ვითარ ხუთ დღეთა მყოფმან, ვითარცა ყრმამან ფუფუნეულმან, განზოგებად იწყის და ესავნ ამპარტავანებასა და მაღლად კოკოზებნ სიმღერასა და განცხრომით ისწავებნ, ამას უწოდიან ხუთისა დღისად, რამეთუ მსგავსად ამისა მოიღებს და იტყჳს: „სული მისი ცხორებასა ოდენ შინა იკურთხოს“10*. ვიდრემდე ცოცხალ-ღა იყოს მდიდარი იგი, რომელნიმე უგუნურთაგანნი ჰნატრიდიან და ჰსურინ მისთჳს, ხოლო რაჟამს მოკუდის, საწყალობელად ჰხადოდიან მას და გლახაკად სახელ-სდვიან მას. „აღგიაროს შენ, რაჟამს კეთილი უყო მას“11*. ესე სჳმაქოს შუენიერად-რე თქუა: „რაჟამს კაცისა მიერ სული კეთილი იყოს მართლ და ჭეშმარიტ, იგი არს საქებელ; რომელნი არა ხოლო ცხორებასა მათსა, არამედ აღსასრულსაცა

---

[1] -რჱ. [2] დაეცნეს.

1* ფს. 48,13; 48,21. 2* ფს. 48,14. 3* ფს. 48,14. 4* ფს. 48,15. 5* ფს. 48,15. 6*?
7* ლ. 16,20—31. 8* ფს. 48,16. 9* ფს. 48,17—18. 10 ფს. 48,19. 11* ფს. 48,19.

მათსა საქებელ იყვნენ, რომელ სიმდიდრისა მათისაგან სხუათა სარგებელად აჴმიონ“. ხოლო რომელი ამას ხოლო ცხორებასა იშუებდეს, „შევიდეს იგი ნათესავსა მამათა მისთასა[1] და ნათელი უკუნისამდე მან არა იხილოს[1*]. ხოლო ნათესავად იტყჳს, მიწისა ნაწილად, ხუედრად მისა იყოს, დაეყენოს ბნელი საუკუნოჲ, ნათელი მან არა იხილოს. არა ხოლო ამის ნათლისაგან ოდენ დაეყენოს, არამედ უკუნისამდე არა იხილოს ნათელი. „კაცი პატივსა შინა იყო და არა გულისხმა-ყო, ჰბაძვიდა პირუტყუთა და მიემსგავსა მათ“[2*]. ესე მიზეზი არს ბოროტის-მყოფელთა მათ, რომელთა უფროჲს ბრძანებისა ღმრთისა ჰნებვიდა თჳსი პატივი და სამთავროჲ. განვარდეს პატივისაგან ღმრთისა და მთავრობისაგან და იქმნნეს მოკუდავ და მსგავს პირუტყუთა, რამეთუ შეიყუარეს უგუნურებაჲ და სიბრძნე შეურაცხ-ყვეს.

## ფსალმუნი ႫႧ

### ასაფისი

ვითარცა დაუწერია ზედა-წერილსა, თუ „ფსალმუნი ასაფისიო“, გჳჩუენებს ამას ყოველსა წიგნსა ფსალმუნთასა, ვითარ ასაფ არს დასის თავი შემასხმელთა ერთაჲ მათ. ხოლო ერთისა კანონისა დასის თავნია (sic) ძენი კორესნი, რომელ გალობითა ჴმითა განაგნიან თქუმულნი ჴმისა მიერ მათისა. და ამისთჳს იტყჳს, (277v) თუ „ფსალმუნი ასაფისიო“, რამეთუ ასაფ იყო, რომელმან პირველად ჴმად მიცვალის, გალობნ ფსალმუნსა ამას. მერმე ჴმაჲ აღიღიან და ისწავიან მისგან და გალობდიან მისგან დას[ი]თა მეფსალმუნეთაჲთა შესხმასა მათსა.

აწ ვთქუათ ძალი ფსალმუნისაჲ განცხადებისათჳს ღმრთისა და უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსა და ახლისათჳს აღთქუმისა და შჯულისა. და კუალად გუასწავებს, თუ ძუელისა შჯულისა ღმრთისმსახურებანი და საკუერთხნი შეცვალებადნი იყვნესო და არარაჲ სარწმუნო ღმრთისა და სათნო. „ღმერთი ღმერთთაჲ უფალი იტყოდა და უწოდა ქუეყანასა მზისა აღმოსავალითგან და ვიდრე მისა დასავალადმდე[2]“[3*] და რამეთუ პირველ ფსალმუნისა ყოველსა კაცსა განსწავლად მოუწოდს, მსგავსად ერთისა მის სახისა ყოველთა კიდით კიდედმდე[2] ქუეყანისა მოუწოდა, რამეთუ იტყჳს, თუ მზისა აღმოსავალითგან[3] და ვიდრე დასავალამდეო. ესე მებრ ნიშანი ა, თუ ღმერთი ღმერთაჲ, ღმერთი უწოდის ძლიერი და დიდი და ჭეშმარიტი, მართლიად ღმრთად და წინამძღურად მოძღუართა და მთავართა უწოდის ამას. სხუასაცა ადგილსა იტყჳს: „ღმერთი დადგა შესაკრებელსა ღმერთთასა.“[4*] ესე განგჳმარტა მოსე: „ღმერთი შენი არა შეურაცხ-ჰყო და მთავარსა ერისა შენისასა არა აგინო“[5*]. რამეთუ ღმრთად უწოდა მათ, რომელნი მსგავსად თჳსა მთავრად და წინამძღურად დაადგინნა. „სიონით გამო არს შუენიერებაჲ, მაცხოვარებაჲ ჰაეროვნებისა მისისაჲ“[6*]. ამას იტყჳს ღმრთად, რომელი ჟამსა ამას განცხადნა. იგი არს, რომელმან სიონით შუენიერებაჲ და ჰაეროვნებაჲ თჳსი გჳჩუენა და ჟამსა ამას — უფროჲსი მაცხოვარებაჲ და ჰაეროვნებაჲ საკჳრველებისა თჳსისაჲ, განცხადნა, შეიწყნარნა

---

1 მათთასა. 2 -მდჱ. 3 აღმოსავალისთგან.

1* ფს. 48,20. 2* ფს. 48,21; 48,13. 3* ფს. 49,1. 4* ფს. 81,1. 5* გამ. 22,28. 6* ფს. 49,2.

ვნებანი კორცთა თჳსთანი. და რამეთუ სხუაჲ სოლომონ იტყჳს: „შუენიერ არს იგი ხილვად უფროჲს ძეთა კაცთაჲსა“[1*], თუ „ღმერთი ჩუენი ცხადად მოვიდეს და ღმერთი ჩუენი არა დადუმნედ“[1a*].

ნუ შეჰრაცხებთ ესრეთ, თუ მსგავსად პირველისაებრ მოსლვისა დადუმნეს, რამეთუ პირველად ბუნებითა ჩუენითა დაფარულ და დადუმებულ იყო თჳსითა დიდებითა და დიდად შუენიერებითა ღმრთეებისაჲთა, რამეთუ ჭეშმარიტად კაცთმოყუარებითა თჳსითა მოჰმადლა ყოველსა გამოჴსნაჲ და მოტევებაჲ ცოდვათაჲ. ხოლო მეორედ მოსლვასა განაცხადა თჳსი მსაჯულებაჲ და მეუფებაჲ, და არღარა სულგრძელებდეს, მწრაფლ მოუწოდის ყოველთა განშჯად კაცად-კაცადსა საქმეთაებრ თჳსთა. ესე არს, რომელსა იტყჳს: „ღმერთი ჩუენი არა დადუმნეს, ცეცხლი მის წინაშე აღატყდეს და გარემოჲს მისსა ნიავ-ქარნი ფრიად“[2*]. ესევე ნეტარმან დანიელ იხილა მდინარჱ ცეცხლისაჲ, იტყჳს დინებად წინაშე მისსა და საყდარი მისი—ვითარცა ალი ცეცხლისაჲ და ეტლისთუალნი მისნი, ვითარცა ელვანი ცეცხლისანი. „მოუწოდის ცასა ზესკნელსა ქუეყანად განშჯად ერის თჳსისა“[3*]. და შჯულის-მდებელმან ნეტარმან მოსე ესრეთ ქმნა და შეკრიბნა მის თანა ჰურიანი, მოწამედ ცასა მოუწოდა: „მოიხილე, ცაო, და ვიტყოდი და ისმენდინ ქუეყანაჲ სიტყუათა პირისა ჩემისათა“[4*]. ესრეთვე ესაია დასაბამად წინაჲსწარმეტყუელებისა მისისა თქუა: „ისმინე, ცაო, და ყურად-იღე, ქუეყანაო, რამეთუ უფალი იტყოდა“[5*]. (278r). არა თუ ვითარცა სიტყჳერთა გინათუ ვითარცა ცხოველთა, არამედ ვითარცა ზარ-სცეს და ამხილოს კაცთათჳს მთად უგულისხმოთა. ბრძანებაჲ ღმრთისაჲ პატივით ტჳრთვად თავს-იდვეს რაოდენ უფროჲს ერთა, რომელთა ასხენ სასმენელნი, აღესრულნენ ბრძანებანი ღმრთისანი. ესრეთვე ნეტარმან აბრაჰამ შვდნი ოროჲნი დაადგინნა[6*], მოწმობისათჳს ჯურღმულ თხარა. ესრეთვე იაკობ და ლაბან ბორცუთა მოწამედ მოუწოდეს[7*]. „შეკრებად მის თანა წმიდათა მისთა და რომელთა შეწირიან მსხუერპლი აღთქუმისაჲ საკურთხეველსა ზედა, უთხრეს ცათა სიმართლჱ მისი, რამეთუ ღმერთი მსაჯულ არს“[8*].

ვითარცა ვთქუთ პირველად, ზარსა საშჯელსა მას გჳჩუენებს და კუალად თუ აღსრულებაჲ შჯულისაჲ და საკუერთხნი საკმარად ღმრთისა არარაჲ იყვნესო. წმიდად უწოდს მოსეს და აჰრონს და ელიაზარს და ფინეეზს, რომელნი შემდგომად მათსა სიწმიდით მღდელობდეს, შეკრებად ბრძანებს მათა „ამათ მიხილონ“ შჯულისა მიერ და კუალად მერმე აღსრულებად ახლისა აღთქუმისა მოიღებს. უთხრეს ცათა, რამეთუ ღმერთი მსაჯულ არს სამართალსა. ცად სახელ-სდვა ზეცისა ძლიერებათა. „ისმინე, ერო ჩემო, და გეტყოდი შენ“. და გჳჩუენებს, თუ რომელსა ერსა: „და, ისრაჱლო, გიწამო შენ“[9*]. და გჳჩუენებს თჳსსა საუფლებელსა ღმერთი: „ღმერთი შენი ვარი მე“[10*], რომელმან პირველ ეგჳპტით გამოგიყვანე შენ, რომელმან შორის ზღუასა მოგანიჭე ჴმელად განსლვაჲ და უდაბნოს გამოზრდაჲ შენი, რომელმან შჯული ძუელისა აღთქუმისაჲ მიგეც. შენ ნუ სხუად შემრაცხებ მე? აწ ჟამსა ამას იგი ვარ, რომელი ჟამსა მას ვიყავ. „არა თუ მსხუერპლთა შენთათჳს გამხილებ შენ, რამეთუ ზუარაკნი შენნი წინაშე ჩემსა არიან მარადის“[11*]. იტყჳს: „არა თუ სა-

---

1* ფს. 44,2. 1a* ფს. 49,3. 2* ფს. 49,3. 3* ფს. 49,4. 4* II შჯ. 32,1. 5* ეს. 1,2. 6* შეს. 21,28. 7* შეს. 31,46—48. 8* ფს. 49,5—6. 9* ფს. 49,7. 10* ფს. 49,7. 11* ფს. 49,8.

კუერთხთა შენთათჳს ვეძიებ, არა შევიწირავ მე სახლისაგან ზუარაკთა და არცა არვისა შენისაგან — ვაცთა. ჩემი არს ყოველი მჴეცი მაღნარისაჲ, ნადირი მთათაჲ და ყოველი პირუტყჳ. ვიცნი მე მფ[რ]ინველნი ცისანი და შუენიერებაჲ ველთაჲ ჩემ თანა არს"[1*]. იტყჳს, ყოვლისავე შემოქმედი ვარ და უფალიო და ჴმელისა ცხოველთაჲ და ყოველთა მფ[რ]ინველთაჲ. ნუ შეჰრაცხებთ და ჰგონებთ, თუ ნებასა რასმე ჩემსა აღვავსებ საკუერთხითა ოქრეანითა. მე ვარ, რომელმან მიგმადლენ თქუენ ეგე და სხუაჲ ყოველივე. შუენიერებაჲ ხეთაჲ ნაყოფისმომღებელთაჲ ქუეყანით მე აღმოვაცენე და რამეთუ ჴმელისანი მოიღებენ საკუერთხთა და ზუარაკთა, ვაცთა და ცხოვართა, და მფრინველნი — ტრედსა და გურიტსა, და ნაყოფისა ჰამოჲსა მომღებელნი — ღჳნოსა და ზეთსა და სულნელნი — საკუმეველსა, ამის ყოვლისათჳს დავადუმენ ყოველნი საკუერთხნი შენნი და მსხუერპლნი. „შე-თუ-მე-მშიოს, არავე შენ გეტყოდი"[2*]. იტყჳს: თუ საჴმარ იყოს ჩემდა, არავე მსურის შენდა, რამეთუ ყოველნი დაბადებულნი ჩემნი. აწ იტყჳს ღმერთი ბუნებისა თჳსისა არარაჲთ ნაკლულევანებასა: „არა ვჭამ მეო ჴორცსა ზუარაკთა შენთასა, არცა სისხლსა ვაცთა შენთასა ვსუამ მე"[3*]. სიჩჩოვებისაგან და სიყრმისაგან შჯულისა შენისა აწ მივსცვალებ სრულებად, ახლისა აღთქუმისა შჯულსა დავსდებ, რომელ შუენის ჩემდა შეწირვად.

„შეწირე ღმრთისა მსხუერპლი ქებისაჲ, მიუსრულე (278v) მაღალსა აღნათქუემი შენი და შენ მხადე დღესა ჭირისა შენისასა, მე გიჴსნა და შენ მადიდო მე"[4*]. წმიდაჲ სამებაჲ განცხადნა აქა. რამეთუ არა თქუა ერთი ღმერთი, არცა ერთი მსხუერპლი ქებისაჲ, არამედ თავად-თავადისა თითოვებაჲ გჳჩუენა და ღმერთი მაღალი და კეთილის მყოფელი ახლისა შჯულისა აღსრულებად მსხუერპლი. და რამეთუ მსხუერპლი ქებისაჲ მართალთა ლოცვაჲ და კურთხევაჲ არს და რამეთუ მეოცესა(!) ფსალმუნსა უწინარესადრე იტყჳს: „აღთქუმაჲ ჩემი აღვასრულო წინაშე ყოველთა მოშიშთა მისთა"[4a*], რამეთუ თქუა ზემორე: „არა თუ მსხუერპლთა შენთათჳს განგიკითხავ შენ"[5]. გიჩუენებ, რომლისათჳს გამხილებენო. „ხოლო ცოდვილსა მას ჰრქუა ღმერთმან: „აწ ვითარ-ღა იტყჳ სიმართლეთა[1] ჩემთა, აღიღებ აღნათქუემთა ჩემთა პირითა შენითა, რამეთუ შენ ეგერა მოიძულე სწავლულებაჲ, განიშორენ და განსთხიენ ყოველნი სიტყუანი პირისა ჩემისანი"[5a*]. რამეთუ რომელნი იყვნეს მოძღუართაგანნი და წინამძღუარნი, რომელნი სწავლულ რაჲმე იყვნეს და მღდელნი, თჳთ უვარეს-მოქმედნი, ბილწებით ვიდოდეს და სხუათა ასწავებდეს საღმრთოთა წიგნთა და თჳთ მცნებათა გარდამავალ იყვნეს. ეგევითართა მოძღუართა ესრე ეტყჳს: ვითარ მეცნიერ გამოშჩნდი და დამდაბლებად წიგნთა საღმრთოთა მიუთხრობ და ასწავებ? რომელნი სარგებელად ჩემდა შესაძლებელ არიან, შენ არა გრწმენა და საყუედრელად ჰყოფ საღმრთოთა წიგნთა, სხუათა უმოძღური და შენ საქმითა შენითა ფერჴითა დასთრგუნავ. აწ აღრაცხენ გარდასლვანიცა შენნი! „იხილი თუ მპარავი, თანა-ურბიოდი მას და მეძავთა თანა დასდვი ნაწილი შენი; პირმან შენმან განამრავლა ბოროტი და ენაჲ შენი ნივთებდა ზაკუვასა; შჯდი და ძმისა შენისათჳს ბოროტსა იტყოდი, ძისათჳს დედისა შენისა დასდვი საცთური"[6*]. ჯეკმა

---

[1*] სიმართლესა.

[1*] ფს. 49,7—11. [2*] ფს. 49,12. [3*] ფს. 49,13. [4*] ფს. 49,14—15. [4a*] ფს. 21,26. [5*] ფს. 49,8. [5a*] ფს. 49,16—17. [6*] ფს. 49,18—20.

ფრიად სასტიკნი არიან წარმდებებანი შენნი შენ თანა მიმსგავსებულად სიტყჳსა მისებრ მოციქულისა: „რომელი იტყჳ[1] არაპარვასა[2], იპარავ, რომელი იტყჳ არასიძვასა, ისიძავ შენ[1*]“. სხუასა ყოველსა ურჩულოვებასა მიუთხრობს: „რომელი სხუათა ასწავებ, თავსა შენსა არა ასწავებ“[2*] და „რამეთუ გარდასრულ ხარ და შჯულსა ღმრთისასა აგინებ“[3*]. აწ იტყჳს: „სულგრძელებითა თჳსითა განვჰზომ სულგრძელებასა ურიცხუსა, გულისათჳს ვსულგრძელებ უფროჲს ზომისა ბოროტისა ყოფადა“. „ესე ყოველი ჰყავ და დაგიდუმე შენ. ჰგონებ სამე ურჩულოსა გულსა შენსა, თუ მე შენვე გემსგავსო“[4*]. მე მიხილვან ყოველნი წარმდებებანი შენნი, ვსულგრძელებდი შენ ზედა, თუ ნუუკუე სიწრფოვებად და სინანულად მოხჳდე შენ. და სულგრძელებაჲ ჩემი მიზეზად ბოროტისა შენისა ჰყავ, და არა შეირაცხე მაღლად და არცა შეინანე. „აწ შეგატყუა და წარმოგიდგინო ესე ყოველი წინაშე შენსა“[5*], ვინაჲთგან არა გულისხმა-ჰყავი სიტკბოვებაჲ სულგრძელებისა ჩემისაჲ, შეჰრთო[3] სიტყუაჲ ესე სიტყუასა მოციქულთასა, ვითარმედ „სიტკბოვებაჲ ღმრთისა შენისაჲ სინანულად მოგიყვანებს“[6*]. არამედ სიფიცხლითა მაგით შენითა და შეუნანებელითა გულითა შენითა იუნჯებ თავისა შენისა რისხვასა[7*] დღისა[4] მისთჳს, ოდეს განცხადნეს სამართალი[8*] საშჯელი (279r) ღმრთისაჲ, რომელი მიაგებს კაცად-კაცადსა საქმეთაებრ მათთა[9*], მსგავსად ესრეთ აქადებს და კუალად კაცთმოყუარებითა თჳსითა გჳჩუენებს და ვითარცა ქადებით, ხადილით მოხადის მოძღურებად მათა. „გულისხმა-ყავთ ყოველთა, რომელთა დაგივიწყებიეს ღმერთი, ნუუკუე წარ-სადა-ვინმე-გიტაცნეს თქუენ და არავინ იყოს, რომელმანმცა გიჴსნნა“[10*]. იტყჳს: იღუაწეთ ესე კაცად-კაცადმან სულისა თქუენისათჳს, ვიდრე არღა წარტაცებულ ხართ თქუენ სიკუდილისაგან, რამეთუ ყოველსა კაცსა წარიტაცებს სიკუდილი, ვითარცა ლომი[11*], და ვერვინ შემძლებელ არს განრინებად ჴელთაგან მისთა. აწ ამისა შემდგომად დასაბამსა იქმს ახლისა შჯულისასა ამის ფსალმუნისასა, რომელსა შემკულად და შუენიერად გჳჩუენებს: „მსხუერპლმან ქებისამან მადიდოს მე. და მუნ არს გზაჲ, სადა უჩუენო მათ მაცხოვარებაჲ ჩემი“[12*].

ესე სჳმაქოს შუენიერადრე თქუა: შეწევნითა ქებისაჲთა იდიდა. რომელნი სიწრფოვებით ვლენან, უჩუენა მათ მაცხოვარებაჲ ღმრთისაჲ. არა ხოლო ერთსა იტყჳს ქებად ღმრთისა და შეწირვად მსხუერპლი ქებისაჲ, არამედ აღსრულებად სახიერებისა. კუალად სიწრფოვებასა მოქმედებითა შემსგავსებულად ცხორებისა თჳსისა აღასრულოს და ესრეთ შესაძლებელ არს მაცხოვარებასა ღმრთისასა მიწევნად სარწმუნოვებით და საქმით აღსრულებულ იქმნის ყოველივე სიმართლჱ, რომლითა[5] აღივსო და აღესრულა ესე ყოველი ახლითა რჩულითა, რომელი მოჰმადლა[6] ყოველთა მხოლოდშობილმან ძემან ღმრთისამან.

---

[1] იტყს. [2]+იპარავს რომელსა. [3] შეერთო. [4] დ˜ღსა. [5] რ˜ლთა. [6]+რომელი მოჰმადლა.

[1*] რომ. 2,22. [2*] რომ. 2,21. [3*] რომ. 2,23. [4*] ფს. 49,21. [5*] ფს. 49,21. [6*] რომ 2,4. [7*] შდრ. რომ. 2,5. [8*] შდრ. ფს. 75,9. [9*] ფს. 61,13. [10*] ფს. 49,22. [11*] შდრ. ფს. 7,3. [12*] ფს. 49,22.

## [ფსალმუნი] ნ

### აღსასრულისა, ფსალმუნი დავითისი, მო-რაჲ-ვიდა ნათან მის თანა, რაჟამს შევიდა დავით ბერსაბესა

შუენიერად და სიბრძნით გჳჩუენებს ჩუენ ზედა-წერილი ფსალმუნისაჲ და სიტყუაჲცა ფსალმუნისაჲ ეწამების მას, არამედ ცნობად ჯერ-არს, თუ მიახლებულ არს წინაჲსწარმეტყუელებად და იწყებს სიტყუად, რამეთუ ზედა-წერილი იტყჳს აღსასრულისა ფსალმუნებად. ესე გჳჩუენებს აღსასრულისა ახლისა შჯულისა წესსა და მსახურებასა ასწავებს. პირველად ფსალმუნი იტყჳს, თუ სინანულისათჳსო ამისთჳს, რომელ აჴოცნა ცოდვანი ჩუენნი და მიიწია ერთბამად და წინაჲსწარმეტყუელებად, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „სულსა წმიდასა შენსა ნუ მიმიღებ ჩემგანო“[1*]. განჰკაზმა და განაგო წამალი თჳსი სინანულისაჲ, სხუათა მრავალთა გუასწავა, და წინამძღუარ იქმნა, თუ რომელთა ცოდონ, ისწავონ სიტყუათაგან ფსალმუნისათა და აჴოცაჲ თავით თჳსით პოონ: „მიწყალე მე, ღმერთო, დიდითა წყალობითა შენითა და მრავლითა მოწყალებითა შენითა აჴოცე ურჩულოვებაჲ ჩემი“[1a*]. აწ იტყჳს გულის-თქუმათა თჳსთა და იგავობს ბაბილოვნის ტყუევობისათჳს და ერისა მის მაგიერ ცოდვათა თჳსთა აღიარებს და იგინი თჳთ თავისა თჳსისა თანა აღუხუმან და მებრ დიდ-დიდთა მათ ცოდვათა და უნაჲთა და ძლიერთა წყლულებათა დიდსა მას წამალსა დასდებს ზედა წყლულებასა. და გულისთქუმითა უფროჲსითა ღმრთისა კაცთმოყუარებისაგან განდგომილ იყვნეს. და ჯერ-არს თქუმად, რამეთუ სასტიკ იყვნეს ცოდვანი, არამედ ვერ სძლეს კაცთმოყუარებასა შენსა. ამისთჳს იტყჳს: „უფროჲს განმბანე მე ურჩულოვებისა ჩემისაგან და ცოდვათა ჩემთაგან განმწმიდე მე“[2*]. უწყი, რამეთუ ჴელითა წინაჲსწარმეტყუელისაჲთა მამხილე (279v) და მოტევებაჲ ჰყავ ცოდვათა ჩემთაჲ. უწყი, რამეთუ აღმოჰკუეთე და დასწუ[1]. აწ დიდითა წყალობითა შენითა დასდევ ნაბრძჳლსა მას ზედა მოწყალებაჲ შენი და მყრალობაჲცა იგი ბაყლისაგან ცოდვათაჲსა განაქარვე და განსწმიდე ჩემგან და განჰკურნე წყლულ-ნაბრძჳლითურთ კაცთმოყუარებითა შენითა, „რამეთუ უშჯულოვებაჲ ჩემი მე უწყი, და ცოდვაჲ ჩემი წინაშე ჩემსა არს მარადის“[3*]. უწყი, უფალო, უკუეთუ ჯერ-იყოს, მრავლითა მოწყალებითა შენითა აჰჴოცნე ცოდვანი ჩემნი. არამედ ყოველსა ჟამსა მაჴსოვს და ვითარცა გამოწერილთა წინაშე ჩემსა ვხედავ. ღამე[2] დაფარულად თანა-წარმჴდებიან ჩუენებით, და დღისი ზრახვითა მაურვებენ მე. ესე ესწავა საღმრთოთაგან წიგნთა საქმედ დიდსა მეფესა დავითს, რამეთუ ესაია იტყჳს ესრეთ: „შენ პირველისაგან უშჯულოვებისა შენისა ვერ განჰმართლდები“[4*]. ამისა შეერთებულად ოცდამეთერთმეტესა (sic) ფსალმუნსა იტყჳს ნეტარი დავით: „ვთქუ, უთხრა ურჩულოვებაჲ ჩემი უფალსა; შენ მომიტევენ მე ყოველნი უღმრთოვებანი ჩემნი“[5*], „შენ მხოლოსა შეგცოდე, უფალო, და ბოროტი შენ წინაშე ვყავ“[6*]. ჯერ-თუ-არს, სასტიკ არიან ცოდვანი ჩემნი ურიაჲსთჳს და ბერსაბესთჳს. და ყოვლისა მისთჳს წარმდებებისა მისისათჳს და ცოდვისათჳს, რომელი ვქმენ შენ თანა და გარდავჰჴედ და წინაშე შენსა ვქმენ, რომელი შემოქმედი იყავ მათი.

---

1 დასწჳ. 2 ღამჱ.

1* ფს. 50,13. 1a* ფს. 50,3. 2* ფს. 50,4. 3* ფს. 50,5. 4* ეს.? 5* ფს. 31,5. 6* ფს. 50,6

ესე არს, რომელსა იტყჳს: „შენ შეგცოდე, უფალო, და ბოროტი შენ წინაშე ვქმენ, რაჲთა განჳმართლდე სიტყჳთა შენითა და სძლო შჯასა შენსა“[1*]. თავით ჩემით მეყო მე უნასი და შენ სამართლად მპოვე მე დაშჯად. ესე იგი არს, რამეთუ ამხილა მას ნათან. შენ დაფარულნი ჩემნი გამოაცხადენ და კაცთმოყუარებაჲ მომმადლე. ესრეთ მართალ ხარ ყოვლითავე. ყოველსა თანა კაცსა ჰყოფ წყალობასა შენსა, ამხილებ, განსწავლი და შეიწყნარებ კაცთმოყუარებითა შენითა. „ესერა უშჯულოვებით მიუდგა და ცოდვით მშვა მე დედამან ჩემმან“[2*]. მებრ დასაბამი სიტყუაჲ, ყოფადმდე კაცისა და ვიდრე შობადმდევე იწყეს ცოდვადო, უშჯულოვებად და წყევად, რამეთუ შემდგომად მცნებისა გარდასლვისა ღმერთმან პატიჟეულ-ყო კაცი და გამოჴადა გარე სამოთხისაგან და იქმნა მოკუდავ და წყევისა მახლობელ. და მერმეღა იტყჳს: „იცნა ადამ ევა, ცოლი თჳსი, მიუდგა და შვა კაენი“[3*]. და იტყჳს, თუ უწინარეს შობისა შემოჴდა სოფლად ცოდვაჲ, და ცოდვისა მიერ წყევისა ნაშობი იქმნეს. და ამას ნეტარი პავლე იტყჳს, თუ: „კაცისა მიერ შემოჴდა ცოდვაჲ სოფელსა და ცოდვისა მიერ — სიკუდილი და ესრჱთ ყოველი კაცი შევიდა სიკუდილსა ამისთჳს, რამეთუ ყოველთა ცოდეს“[4*]. და ამისთჳს თქუა ღმერთმან, თუ: „ყოველი გონებაჲ კაცისაჲ მიდრეკილ არს დამარხვად ბოროტისა სიყრმით მისითგან და ყოველთა დღეთა ცხორებისა მისისათა“[5*]. განეკრძალენით მწვალებელთა მათგან, რომელნი მკჳდრად იტყჳან ბუნებასა ცოდვისასა, რამეთუ არა თუ უწინარეს ბუნებამან კაცისამან ცოდა? ამისთჳს, რამეთუ შეიქმნა აზნაურად, ნებსით ქმნა ცოდვაჲ, ამისთჳს განიპატიჟა. აწ არა თუ ბუნებით არს ცოდვაჲ, არამედ შემძლებელ არს ბუნებაჲ კაცისაჲ, რაჲცა ენებოს, ყოფად. ხოლო ღმერთმან ქმნა უკუდავად და კეთილად, თავისუფლად. და ნებსით თჳსით ქმნა ცოდვაჲ და ცოდვისათჳს პატიჟად მიიღო სიკუდილი. და ესე არს, (280r) რომელსა იტყჳს: „ესერა ურჩულოვებით მიუდგა და ცოდვით მშვა მე დედამან ჩემმან“[6*]. რამეთუ განხრწნად იქმნნეს და მაშინღა შობეს ნაშობნი, ესრეთვე განხრწნადნი და მახლობელნი მწუხარებისა და ტკივილისანი კაცი მას ჰბრძოდა ზრახვასა შინა ყოველსა ჟამსა უშჯულოვებისა თანა და ცოდვისა თანა. და დიდითა ღუაწლითა წმიდათა ძლევაჲ პოვეს და ნაცვალად ძლევისა მოიგეს გჳრგჳნი დიდებისაჲ. „შენ, უფალო, ჭეშმარიტებაჲ შეიყუარე“[6a*] და შენ მართალი და ჭეშმარიტი საჯო: რომელსამე პატიჟი სატანჯველად, და რომელსამე გჳრგჳნი დიდებისაჲ, რამეთუ კაცად-კაცადსა საქმეთაებრ თჳსთა ჭეშმარიტად მიაგებ[7*] და მოხედავ უძლურსა მას გონებასა და რომელთა შეინანონ, მიტევებასა მიჰმადლებ. „უჩინოვნი და დაფარულნი სიბრძნისა შენისანი გამომიცხადენ მე“[8*]. იტყჳს: რომელმან ესოდენი მადლი მოვიღე შენგან, არა ხოლო თუ მეფობაჲ ოდენ მომეც მე, არამედ წინაჲსწარმეტყუელებისაცა მადლი მომანიჭე მე. და რომელნი იყვნეს სხუათაგან დაფარულ, მე იგინი განცხადებულად მიჩუენენ, რომელნი ყოფად იყვნეს მომავალთა და მერმეთა ჟამთა. და სხუათა უქადაგე მხოლოდშობილისა ძისა შენისა განკაცებაჲ და გამოგჳჴსნნა ვნებათაგან, და აღდგომაჲ მკუდრეთით, და ყოველსა სოფელსა — დიდი მადლი და ჴელითა სულისა წმიდისაჲთა ზეგარდამო შობაჲ ემბაზისაგან. და მოტევებაჲ ყოველთა ცოდვათაჲ. და რომელთა მიენიჭა, ყოველნივე იქმნეს შვილ ღმრთისა. ესე

[1*] ფს. 50,6. [2*] ფს. 50,7. [3*] შეს. 4,1. [4*] რომ. 5,12. [5*] შეს. 8,20. [6*] ფს. 50,7. [6a*] ფს. 50,8. [7*] შდრ. ფს. 61,13. [8*] ფს. 50,8.

ყოველი ვისწავე სულისა წმიდისა შენისაგან, რომლისათჳსცა გევედრები შენ და სულ-თქუმასა შევ[ს]წირავ, რამეთუ მე ვცოდე და შემდგომად მადლი ვპოვო კეთილის-მოქმედებისა შენისა თანა. არამედ მსგავსად დიდისა წყალობისა შენისა აღურაცხელითა კაცთმოყუარებითა შენითა მოავლინე ჩემ ზედა მადლი წმიდისა სულისა შენისაჲ, ვითარცა იყო პირველად, რომლისათჳსცა ვღაღადებ და ვჳმობ და ვიტყჳ: „მასხურე მე საპკურებელითა შენითა, განმბანე მე, განმწმიდე მე და უფროჲს თოვლისა განვსპეტაკნე“[1*]. იტყჳს ამას უწინარეს წინაჲსწარმეტყუელებით სახარებისა და ნათლის-ღებისა მადლსა ესევითარსა განბანასა და განწმედასა მიჰმადლებს ემბაზისა მიერ ყოველთავე.

ამისთჳს ჴელითა ესაია წინაჲსწარმეტყუელისაჲთა იტყჳს ამას: „განიბანენით, განიწმიდენით“[2*]. და შემდგომად ამისა იტყჳს: „და თუ იყვნენ ცოდვანი თქუენნი, ვითარცა მეწამულნი, ბოროტად, ბაყლის ფერად, ვითარცა თოვლნი განვასპეტაკნე, და თუ იყვნენ, ვითარცა ძოწით ღებულნი, ვითარცა მატყლი განვასპეტაკო“[3*]. (sic) ამისთჳს, რამეთუ მსგავსად შჯულისა რომელნი იყვნეს დიდ-დიდნი ცოდვანი, თანამდებ არა იყო მათა სასოვების სისხლისა სასხურებელითა ზოპავითა, არამედ პატიჟი სიკუდილისაჲ. ამისთჳს ევედრების წინაჲსწარმეტყუელი, ნუ მსგავსად შჯულისა დამშჯი მეო და წინაჲსაებრ მომაკუდინებ, არამედ მადლითა ახლისა შჯულისაჲთა მასხურე მე და განმწმიდე მე სისხლითა მხოლოდშობილისა ძისა შენისაჲთა და სულითა ცხორებისმომცემელითა, და ნუ წიგნისა პატიჟი სიკუდილი, არამედ „მასმინე მე გალობაჲ და სიხარული და იხარებდენ ძუალნი ჩემნი მდაბალნი“[4*]. ამას იტყჳს: „სიხარული მომეც“ მე სმენად ყურთა ჩემთა და უკუეთუ აღსრულებაჲ, (280v) სიწმიდჱ და სიმართლჱ მომმადლო მე, ყოველი ჴორცნი ჩემნი იხარებდენ, აღიღონ ერთბამად ძლიერებაჲ და აღივსნენ სულითა მადლისა შენისაჲთა.

და აღვიღო გალობაჲ საღმრთოჲ პირითა ჩემითა და მოვიდე ქნარითა გალობად და ვიტყოდი. „ვინ-მე იტყოდის ძლიერებათა უფლისათა და სასმენელყვნეს ყოველნი ქ[illegible]ულებანი მისნი?“[4a*] „გარე[1] მიიქციე პირი შენი ცოდვათა ჩემთაგან და ყოველ[illegible]ურჩულოვებანი ჩემნი აჴოცენ“[5*]. არამედ იხილე მხოლოვებაჲ ჩემიო და განაქარვე ჩემგან იჭჳ იგი ცოდვისაჲ მის და განიშორენ პირისაგან შენისა ყოველნი ცოდვანი ჩემნიო. „გული წმიდაჲ დაჰბადე ჩემ თანა, ღმერთო, და სული წრფელი განმიახლე გუამსა ჩემსა“[6*], ამისთჳს, რამეთუ მიჩუენე მე კაცთმოყუარებაჲ შენი და ქმენ მოტევებაჲ ცოდვათა ჩემთაჲ. არამედ დაამტკიცე ჩემ თანა გული წმიდაჲ, რამეთუ აღვიღე, და მერმე დამმარხე მე ბოროტთაგან ზრახვათა. ამას ჴელითა ეზეკიელისითა იტყოდა, იყო რაჲ იგი ტყუეთა მათ თანა ბაბილოვნისათა: „მივსცე მათ გული ახალი და სული ახალი“[7*]. სულსა არა ყოველსა წმიდისაგან სულისა იტყჳს, არამედ ჩუენითა ამით სულითა მეტყუელებისაჲთა, რომელი არს სიძვისა წარმართებაჲ. რაჲ არს ესე, რომელსა იტყჳს, თუ ასწავეთ და წინამძღუარ-ექმნენით გულითა თქუენითა და სულითა მეტყუელებისაჲთა წარმართებულად წინამძღურად და ნაყოფის-გამომღებელად? ესრჱთ ჟამსა ამას აქა ნეტარი დავით იტყჳს: ვნებულ არს და განხრწნილ არს გული ჩემი, არამედ „დაჰბადე ჩემ თანა გული წმიდაჲ“[8*] მეტყუელებისაჲ, რაჲთა ჭეშმარიტებისა შენისა ზრახვათა ვიტყოდი და ვიქ-

[1] გარჱ.

[1*] ფს. 50,9. [2*] ეს. 1,18. [3*] ეს. 1,16. [4*] ფს. 50,10. [4a*] 105,2. [5*] ფს. 50,11. [6*] ფს. 50,12. [7*] ეზეკ. 11,19. [8*] ფს. 50,12.

მოდი; „ნუ განმაგდებ მე პირისა შენისაგან, უფალო, და სულსა წმიდასა შენსა ნუ მიმიღებ ჩემგან“[1*]. ესე განაცხადა, თუ ყოველივე, რაჲ იქმნა, ყოველივე წმიდითა მადლითა სულისაჲთა იყო. არა თუ ვერმცა განაშორა მისგან, არამედ ეგრეთ ევედრების და ითხოვს, ვითარმცა თჳთ მისი იყო. და ევედრების, რაჲთა არა განაშოროს მისგან, რაჲთა წესი წინაჲსწარმეტყუელებისაჲ განცხადნეს, რომლისა დაცვაჲ ისწავა სიმართლისა მოქმედებითა და გზასა მშჳდობისასა სლვაჲ.

„მომეც მე სიხარული მაცხოვარებისა შენისაჲ და სულითა მთავრობისა შენისაჲთა დამამტკიცე მე“[2*]. გევედრები შენ, მიჴსენ მე მონებისაგან ცოდვისაო და მყავ მე თავისუფალ და სულითა მთავრობისაჲთა, ესე იგი არს, თუ სამეუფოსა საიდუმლოსა მიწოდე მე და რომელთა შევერთე მონებასა თანა და ბოროტისა მისგან განვთავისუფლდე. განზრახვაჲ ჩემი სულითა მეტყუელებისაჲთა ვიყო ურცხჳნელ და ჴელმწიფებისა მიერ მისისა ვიტყოდი წრფელად: გონიერებით იყოს სლვაჲ ჩემი. „ასწავენ უშჯულოსა გზანი შენნი და უღმრთონი შენდა მოიქცენ“[3*]. ვიქმენ მეო წინამძღურად და მოძღურად მათა, რომელნი არიან შეცოდებულნიო და ჰნებვიდეს მოქცევად და სინანულად. ვიქმენ მე მათა მქადაგებელ და წყალობაჲ და დიდი კაცთმოყუარებაჲ მიუთხრა მათ და მოვაქცინე შენდა მრავალნი უღმრთონი. (281r) და იხილოს ჩემთა მრავალთა ცოდვათა აჴოცაჲ და მოივლტოდის სულ-თქუმით და სინანულით ბჭეთა მოწყალებისა შენისათა. „მიჴსენ მე სისხლთაგან, ღმერთო, ღმერთო ცხორებისა ჩემისაო“[4*]. ზედაჲს-ზედა იჴსენებს ურიაჲს მკლველობასა. პირველად ხოლო აჴსენა და თქუა, თუ: „უშჯულოვებაჲ ჩემი მე უწყი და ცოდვაჲ ჩემი წინაშე ჩემსა არს მარადის ყოველსა ჟამსა“[5*]. მოვედით აწ ამისა შემდგომად და განწესებულსა მოუჴდეთ. იტყჳს: „გიგალობს ენაჲ ჩემი სიმართლესა შენსა“[6*]. ესე სჳმაქოს ესრე თარგმანა: „ზრახვიდეს ენაჲ ჩემი წყალობათა შენთა, არასადა დავიდუმო ესეო შენი დიდი კეთილის-მოქმედებაჲ მე შენ მიერ, არამედ კურთხევით ვაქებდე დიდთა მადლთა შენთა“. „უფალო, [illegible] თუ ბაგენი ჩემნი აღახუნე, პირი ჩემი გითხრობდეს ქებულებასა შენსა“[7*] ამისთჳს, რამეთუ ცოდვასა დაუყოფია პირი ჩემიო და შეუკრავს ენაჲ ჩემი სასასა ჩემსაო. არამედ ევედრების წინაჲსწარმეტყუელი, პირველსავე კადნიერებასა ითხოვს, რაჲთა შეძრას ენაჲ თჳსი გალობად ღმრთისა. „უკუეთუმცა გენება მსხუერპლი შეწირვად შენდა, საკუერთხი არა გთნდა შენ“[8*]. შეერთო ფსალმუნსა ამას ფსალმუნი იგი, რომელი უწინარეს ამისა იყო, რამეთუ მუნ იტყჳს: „არა შევიწირავ მე სახლისა შენისაგან ზუარაკთა, არცა არვისა შენისაგან ვაცთა“[9*]. და ესე ასმიოდა ღმრთისაგან ნეტარსა დავითს და სამართლად თქუა აქა, თუ: „უკუეთუმცა გენება მსხუერპლი შეწირვად შენდა, საკუერთხი არა გთნდა შენ“[10*]. შენ სთქუ, თუ უტყუთა და პირუტყუთა მსხუერპლად და საკუერთხად მე არა შევიწირავ. ჴელითა მღდელთაჲთა იტყჳს: „არამედ მსხუერპლ ღმრთისა არს სული მდაბალი. და გული და სული მდაბალი და წმიდანი უფალმან არა შეურაცხ-ყვნის“[11*]. იტყჳს: სამღდელოჲ და დიდი შესაწირავი და სარწმუნოჲ მსხუერპლი უკუეთუ სიმდაბლითა გულისა თჳსისაჲთა და ყოველთა გონებათა სიწმიდისა ზრახვითა წინაშე ჩემსა მოიღოს და შეწიროს, და ყოვლითა

---

1* ფს. 50,13. 2* ფს. 50,14. 3* ფს. 50.15. 4* ფს. 50,16. 5* ფს. 50,5. 6* ფს. 50,16. 7* ფს. 50,17. 8* ფს. 50,18. 9* ფს. 49,9. 10* ფს. 50,18. 11* ფს. 50,19.

სიმდაბლითა თჳთ მსგავსებაჲ აქუნდეს, ვითარ-იგი სანატრელნი სამნი ყრმანი საჴუმილსა შინა ესრეთ იტყოდეს, თუ: „თავითა დამდაბლებულითა და სულითა გლახაკებისაჲთა შე-მცა-წირულ ვართ ჩუენ, ვითარცა საკუერთხნი მსხუერპლთანი ზუარაკთანი და ვითარცა ბევრეულნი კრავთა მართებულთანი“[1*]. ეგრე შეწირულ იყავნ მსხუერპლი ესე ჩუენი დღეს შენ წინაშე, რამეთუ არს პირი ფსალმუნისაჲ ამის მსგავს ლოცვისა მის და თხოვისა, რომელნი ბაბილოვნს ტყუე იყვნეს; მისა მსგავსად იტყჳს და მიუთხრობს, რამეთუ ნეტართა სამთა ყრმათა მებრ ბუნებითა ამით თავნი თჳსნი და ლოცვანი მათნი ღმრთისა მსხუერპლად და საკუერთხად შეწირნეს. და არარაჲ უჴმდა სხუაჲ ზუარაკი და ვაცი, არამედ სიმდაბლითა და გლახაკებითა თჳსითა ნებსით თჳსით ღმრთისა მსხუერპლად სიხარულით შეიწირნეს. „კეთილი უყავ, უფალო, ნებითა შენითა სიონსა და აღაშენენ ზღუდენი იერუსალჱმისანი! მაშინ გთნდეს[1] მსხუერპლი სიმართლისაჲ, შესაწირავი და საკუერთხი; მაშინ შეიწირნენ საკურთხეველსა შენსა ზედა ზუარაკებ“[1a*]. აჴსენა აქა ამისა შემდგომად ტყუჱ[2] ბაბილოვნისაჲ, თუ გული უთქუმიდა განთავისუფლებასა მონებისაგან. და ევედრების ღმერთსა მისლვისათჳს იერუსალჱმდ და ხილვისათჳს ტაძრისა სიხარულით და შჯულსა (281v) მსახურებად საკუერთხნი და ზუარაკნი და მღდელთა დიად სიქადულსა, სიმართლისა ქებასა, გალობად და თქუმად: „უკუეთუ ბაგენი ჩემნი აღახუნე, და პირი ჩემი გითხრობდეს ქებულებასა შენსა“[*2], რამეთუ თჳთ თავადმან დავით თქუა სხუასა ადგილსა: „ვითარ გაქებდე ქებითა უფლისაჲთა ქუეყანასა უცხოსა“[3*] ამისთჳს და სხუაჲცა პირი არს წინაჲსწარმეტყუელებისაჲ. ჟამსა მას სთნდეს მსხუერპლი სიმართლისაჲ, არა თუ პირუტყუთა შესწირვენ მისა შესაწირავად, არამედ სიმართლით პირმეტყუელნი და ცხოველნი შეწირულ იყვნენ ზედა საკურთხეველსა ღმრთისასა. რომელსა იტყჳს ნეტარი პავლე[3]: „გევედრები თქუენ, ძმანო, მოწყალებითა ღმრთისაჲთა, ეკრძალენით ჴორცთა თქუენთა მსხუერპლად ცხოველად, სათნოდ ღმრთისა პირმეტყუელი ეგე მსახურებაჲ თქუენი“[4*]. უწყოდა საღმრთომან დავით, რამეთუ გამოუცხადებელნი[4] და დაფარულნი გამოეცხადნეს მას სიბრძნისა ღმრთისანი, და იცოდა, ვითარ რჩულითა აღესრულების მადლი ყოველთა მიტევებისათჳს ცოდვათაჲსა და უკუდავებაჲ და ცხორებაჲ. პირმეტყუელნი და სიტყჳერნი შეწირვად საკურთხეველსა ღმრთისასა და შეერთებით ერთბამად აჴოცასა ცოდვათასა ვპოვებთ. ესე ყოველი წინაჲსწარმეტყუელებით თქუა და აღესრულა.

## ႬႠ[5] ფსალმუნი

### ალსასრულისაჲ, დავითისი, წმიდისა ეპიფანეს თქუმული კჳპრელისაჲ

ეხილვნეს ნეტარსა დავითს საქმენი ბოროტნი კაცთანი და მძლავრობით მთავრობაჲ ეშმაკისაჲ და ესვიდა ყოვლად წმიდითა სულითა უფალსა ჩუენსა იესუ ქრისტეს განცხადებასა და რომელნი მის მიერ სარგებელნი და შეძინებანი ყოფად იყვნეს სოფელსა და ვითარ იჴსნა სიკუდილისაგან ბუნებაჲ კაცობრივი და განარინა მძლავრებისაგან. და ადიდონ ყოველთა ღმერთი.

---

[1] გთნდა. [2] ტყუე. [3] პავლჱ. [4] გამოცხადებულნი. [5] ႠႬ.

[1*] დან. 3,39. [1a*] ფს. 50,20—21. [2*] ფს. 50,17. [3*] ფს. 136,4. [4*] რომ. 12,1.

ერთბამად იტყჳს ახლისა შჯულისათჳს და დიდთა საკჳრველებათათჳს, რომელნი სოფელსა ამას მოემადლნეს. ამის ყოვლისათჳსვე გალობაჲ აღუღებიეს, და ფსალმუნებს და გუასწავებს ჩუენ ფსალმუნითა ამით, „აღდეგინ ღმერთი და განიბნინენ ყოველნი მტერნი მისნი და ივლტოდენ მოძულენი მისნი პირისა მისისაგანო“[1*] და მიწიფებაჲ ყავ შენ, რომელი ხარ ყოველთა უფალი, მიმადლებად კაცად-კაცადსა მაცხოვარებაჲ შენი. ამისთჳს იტყჳს, ვითარმედ ყოველნი მტერნი, ვითარცა იხილონ ესე, სივლტოლად მიიქცენ. აღდგომად აქა სულგრძელებისაგან ღმრთისა იტყჳს, რომელი ყოფად იყო შურის-გებაჲ და სამართალი საშჯელი მოწევნად. აწ ევედრების, რაჲთა აღდგეს, ესე იგი არს. არღარა სულგრძელებდეს მძლავრისა ბოროტისათჳს და მტერისათჳს ცხორებისა ჩუენისა, არამედ განაქარვე მთავრობაჲ მისი და მოაკუდინე სიკუდილი და გჳრგჳნოსან-ჰყავ ცხორებაჲ. „ვითარცა მოაკლდის კუამლსა, ეგრე მოაკლდენ, და ვითარცა ცჳლი რაჲ დადნის წინაშე ცეცხლსა, ეგრე წარწყმდენ ცოდვილნი პირისაგან ღმრთისაო“[2*]. ვითარცა ვერ შემძლებელ არს კუამლი წინა-დადგომად ქარსა, არცა ცჳლი წინაშე ცეცხლსა, ეგრეთვე ვერ შემძლებელ არს მძლავრობაჲ ეშმაკისაჲ და არცა ძალი მისი წინა-დადგომად განცხადებასა სიტყჳსა ღმრთისასა, არამედ მხოლოჲსა მის განცხადებასა იგინი სივლტოლად მიიქცევიან, და რომელთა არა ჰრწამს ღმერთი, იგინი მართლითა საშჯელითა სატანჯველად (282r) განემზადებიან და მართალნი იხარებენ.

იქმნა ესე ყოველი დასსა ზედა მართალთასა: სავსეთა სიხარულითა გალობაჲ აღუღებიეს და აკურთხევენ ღმერთსა, „მართალნი იხარებ[დ]ენ და მხიარულ იყვნენ წინაშე მისა[3], განსცხრებოდიან სიხარულით“[3*], გჳჩუენა ესე ყოველი, თუ არა კაცობრივითა საქმითა არს ძლევაჲ, არამედ ღმრთისაგან დიდებაჲ ესე, რამეთუ გონებითა ჩუენითა ჴსნაჲ მოჰმადლა ყოველსა სოფელსა. და მხიარულ არიან ყოველნი ღირსნი მისნი და ჭეშმარიტებით აკურთხევენ ღმერთსა. ამისთჳს მოიღებს ეგრეთვე და იტყჳს: „აკურთხევდით ღმერთსა და უგალობდით სახელსა მისსა; და გზა-ეცით მას, რომელი ზის დასავალით და უფალ არს სახელი მისი და იხარებდენ მის წინაშე“[4*].

აქა წინაჲსწარმეტყუელებით გჳჩუენებს დასსა მოციქულთასა, რომელნი წარივლინნეს ყოველსა სოფელსა და განჰმზადნეს ყოველნი კაცნი ქებად მეუფისა დიდისა. ხოლო თჳთ თავადი უფალი განცხადებულად გჳჩუენებს და იტყჳს: „წარვედით და მოიმოწაფენით ყოველნი წარმართნი და ნათელ-სცემდით მათ სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სულისა წმიდისაჲთა“[5*]. და სწავლითა მით ნათლის-ღებისაჲთა და ზეგარდამო შობისაჲთა იქმნა გზაჲ მართალი და წრფელი და ვანსა და ტაძარსა სულისა წმიდისასა დაიმკვდრეს ყოველთა მორწმუნეთა მისთა და უფალი ყოველთა თანა-მოგზაურად მათ თანა არს. ამისთჳს წინაჲსწარმეტყუელი ხილვით იტყჳს: „გზა-ეცით მას, რომელი ზის დასავალით; უფალ არს სახელი მისი“[6*]. დასავალად იტყჳს ამისთჳს, რამეთუ განიშორეს ნათელი ჭეშმარიტი თავით თჳსით კაცთა და სხდეს ბნელსა და აჩრდილთა სიკუდილისათა[7*]. აწ ესერა გამოჩნდა მზე სიმართლისაჲ და ბნელი წყუდიადისაჲ განაქარვა და ადგილსა მისსა ტაძარი თჳსი და სამკჳდრებელი განჰმზადა, ესე იგი არს ბუნებაჲ კაცისაჲ, რომელნი სხდეს ბნელსა დასავალისასა,

---

1 მისსა.

1* ფს. 67,2; რიცხვ. 10,35. 2* ფს. 67,3. 3* ფს. 67,4. 4* ფს. 67,5. 5* მთ. 28,19. 6* ფს. 67,5. 7* შდრ. ფს. 87,7.

აღდგომილთა იხილეს ნათელი დიდი და იცნეს მაცხოვარი უფალი თჳსი. „შეძრწუნდით პირისა მისისაგან, რომელი-იგი მამაჲ არს ობოლთაჲ და მსაჯული ქურივთაჲ“[1*]. ესე იგი არს, რომლითა შეძრწუნდეს და შეშფოთნეს ყოველნი მსახურებანი დევთანი. და ესე ვისწავეთ წმიდისაგან სახარებისა, რამეთუ დევნი ღაღადებით ჴმობდეს და იტყოდეს: „რაჲ ძეს ჩუენი და შენი, იესუ, ძეო ღმრთისაო? მოსრულ ხარ უჟამოდ გუემად ჩუენდა“[2*]. ესე არს, რომელსა იტყჳს, შეძრწუნდით პირისა მისისაგანო. ესე იქმნა მამა ობოლთა და იჴსნნა ტყუენი და სალმობიერნი მძლავრობისაგან ეშმაკისა „ღმერთი ადგილსა წმიდასა მისსა“[1a*]. რამეთუ თქუა, თუ „აღდეგინ ღმერთიო“ და კუალად: „გზა ეცით მას, რომელი ზის დასავალითო“[2a*].

ბარუქ იტყჳს: „ღმერთი — ადგილსა წმიდასა მისსა“[3*], რაჲთა არავინ ჰგონებდეს ბუნებასა ღმრთეებისასა ადგილითი ადგილად შეცვალებისა შემწყნარებელად; არამედ ესე ყოველი სიტყუაჲ მოღუაწედ გამოჩინებასა მისსა განცხადებულად გჳჩუენებს, რამეთუ სიტყუაჲ მამისა თანა იყო და კაცთა შორის იქცეოდა ჴორცითა თჳსითა განცხადებულად და მამისაგან არა[1] განეშორა. „ღმერთმან დაამკჳდრნის ერთსახენი სახლსა და გამოიყვანნის კრულნი სიმჴნითა თჳსითა და ეგრეცა განმამწარებელნი, რომელნი დაძინებულ იყვნეს სამარებსა“[4*]. ერთსახედ იტყჳს ერთსა სარწმუნოვებასა, რომელნი სახიერებით და წესიერებით არიან და არა რომელთამე (282v )ესრე[2] აქუნდა, და რომელთამე — ეგრეთ. არამედ ერთსახენი ერთითა ჭეშმარიტებითა ვიდოდიან და მეცნიერებასა უფლისასა შეუდგენ. ესევითართა დაიმკჳდრონ სახლსა ღმრთისასა. ხოლო განჴსნნა კრულნი, რომელნი შეკრულ იყვნეს ცოდვითა და განჴსნილნი საკრველთაგან, დიდ-დიდთა სიმჴნეთა იქმოდეს. ესევითარი იყო მათეოზ მეზუერე, ესევითარი იყო იაკობ ალფესი, ესევითარი იყო ზაქეოზ მართალი. და კეთილი ჴმაჲ აღიღეს, რომელნი შეეკრნეს ეშმაკსა. აჩუენა დიდი ძალი და არა ერთისა ხოლო საკრველისაგან იტყჳს. არამედ ვიდრე იგიღა უღმრთოვებითა და ურჩულოვებითა დაფლულნი, ვითარცა სამარესა შინა, იხსნეს, ესევითარნი იგი იჴსნნა და განათავისუფლნა.

„ღმერთო, გამოსლვასა შენსა წინაშე ერისა შენისასა და წიაღსლვასა შენსა უდაბნოდ ქუეყანაჲ შეიძრა, რამეთუ ცანი წთოდეს“[5*]. ესე სჳმაქოს შუენიერადრე თქუა: „ღმერთო, გამოსლვასა შენსა წინაშე ერისა შენისასა და დამკჳდრებასა შენსა უდაბნოს ქუეყანაჲ შეიძრა და სასტიკებითა შენითა მას ჟამსა ცანი წთოდეს“. რაჲ არს ესე, რომელსა იტყჳს „განცხადებასა შენსაო“? დამკჳდრებასა შენსა უდაბნოდ უმკჳდროჲ ნათელი არასადა ვინ იხილა. იქმნა ესე ყოველი ჟამსა ჯუარ-ცუმისასა. მაშინ შეიძრა ქუეყანაჲ და კლდენი განიპნეს. და შემდგომად ამაღლებისა ცანი მადლსა სულისა წმიდისასა, ვითარცა წჳმასა მძაფრსა, გარდამოასხმიდეს ცუარსა კურთხევისასა. და მიანიჭა მოციქულთა ენათა მეცნიერებაჲ, რომელთა მოაქცინეს და აცხოვნნეს ყოველნი კიდენი და კეთილად ასწავეს ჴურიათა.

და იტყჳს: „პირისაგან ღმრთისა სინაჲსა, წინაშე პირსა ღმრთისა ის-

---

[1] არაჲ. [2] ესრÓ.

[1*] ფს. 67,6. [1a*] ფს. 67,6. [2*] მრკ. 1,24; ლ. 4,34. [2a*] 67,5. [3*] ფს. 67,6; ბარ?[4*] ფს. 67,7. [5*] ფს. 67,8—9.

რაჱლისასა“[1*], რამეთუ რომელი იყო სინას, მასვე იტყჳს ღმერთი მამათაჲ
პირველთა მათ ჟამთა, ესერა დღეს განაცხადა კაცთმოყუარებაჲ თჳსი და
ივნო ბუნებითა ჩუენითა და ყო გამოჴსნაჲ და შეცვალებით და შეძრვით ამ-
ხილა ჰურიათა და მადლი სულისა წმიდისაჲ მოანიჭა ყოველსა სოფელსა. „წჳმაჲ
ნებსითი განუმზადე, ღმერთო, სამკჳდრებელსა შენსა“[2*]; რომელ მუნ იტყჳს,
თუ „ცანი წთოდესო“ და აჩუენა ცუარი კურთხევისაჲ ახლისა აღთქუმისა
მკჳდრობისა შენისაჲთა, ესე იგი არიან მორწმუნენი მისნი. „მო-ღა-თუ-უძ-
ლურდეს, შენ და-ვე-ამტკიცო იგი“[3*], რამეთუ მოუძლურდეს, დასნეულდეს
და აღდგეს. და მოიწინეს განსაცდელნი და ბრძოლანი ზედა წმიდათა. ეს-
რეთვე უფალი ეტყჳს პავლეს: „დიდ არს შენდა მადლი ჩემი, რამეთუ ძალი
ჩემი უძლურებასა შინა სრულ-იქმნის“[4*], დაღაცათუ იქმნნიან განსაცდელნი
ჟამად-ჟამად და ჭირნი წმიდათა ზედა, მცირედ-ღა განამტკიცნის იგინი და გან-
მჴნდიან და ძლევაჲ მიანიჭის. და მათ მიერ ყოველი სამკჳდრებელი თჳსი
სწავლისა მადლითა განაძღო, რამეთუ სხუასა ადგილსა დავით წინაჲსწარმე-
ტყუელებს და იტყჳს: „ითხოვენ ჩემგან და მიგცნე შენ წარმართნი სამკჳდრებე-
ლად შენდა, დაპყრობად შენდა ყოველნი კიდენი ქუეყანისანი“[5*]. „ნადირნი-
ცა შენნი მკჳდრ არიან მას შინა“[6*]. ნადირად ღმრთისა უწოდა აქა მოციქულ-
თა, რომელნი კაცად-კაცადნი გარდაიქცეს ველურად (283r) და მათ მიერ
კაცნი ღმრთისმეცნიერებად მოიყვანნეს. ესრეთ მჴეცის სახედ ველურ იყო
პავლე[1], ტაცებით მსგავსად მგლისა მოიყვანა და განჰმზადა იგი ჭურად რჩეუ-
ლად, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „ჭურ რჩეულ არს იგი ჩემდა, რაჲთა მაღლად
ზე აქუნდეს სახელი ჩემი წინაშე ყოველთა წარმართთა და მეფეთა და ყოველ-
თა ძეთა ისრაჱლისათა“[7]. და კუალად ამბაკუმ წინაჲსწარმეტყუელი მოცი-
ქულთა ჰუნედ და ცხენად იტყჳს: „ივლინენ ზღუასა ზედა ჰუნენი შენნი აღძრ-
ვად წყალთა უფსკრულთა მრავალთა“[8*], რამეთუ განვიდეს მახჳლნი ზედა ყო-
ველსა ქუეყანასა და იყვნეს ჰუნენი სულისა წმიდისანი და მიარბიეს ზედა მრა-
ვალღმერთთა მათ და შეძრწუნებულნი წარწყმიდნეს კერპნი და დაამტკიცეს
ეკლესიაჲ ყოველთა კიდეთა. „განუმზადე სიტკბოვებითა შენითა გლახაკსა,
ღმერთო“[9*]! უძლურ და გლახაკ და სნეულ იყო ბუნებაჲ კაცთაჲ. შენ იჴსენ
სიტკბოვებითა შენითა და განუმზადე ყოველი განსასუენებელი და დიდებაჲ.
„უფალმან მოსცეს სიტყუაჲ მათ, რომელნი ახარებენ ძალითა მრავლითა“[10*].
ზემორე მჴეცად სახელ-სდვა, ხოლო აქა მახარებელად უწოდა მოციქულთა,
რამეთუ მონადირენი იყვნეს და რომელნიმე მეზუერენი და რომელნიმე კარ-
ვის მკერველნი და იქმნეს მოძღუარ ზედა ფილოსოფოსთა და ბრძენთა და
გამომეტყუელთა და ყოველთა ზედა სიბრძნის მეცნიერთა. აწ მიჩუენე, თუ
ვინაჲ იყო ესევითარი ძალი მათ თანა. იტყჳს, თუ უფალმან მოსცეს მათ ძა-
ლი, რომელნი ახარებენ ძალითა მრავლითა. „მეუფჱ ძალთაჲ საყუარელისა
შენისაჲ[2], სიკეთე სახლისა შენისაჲ და განყოფაჲ ნატყუენავისაჲ“[11*]. მეუფედ
ძალთად იტყჳს, რამეთუ მეუფჱ არს უფალი ჩუენი იესუ ქრისტე, და ძალ მისა
და საყუარელ—მოციქულნი, რამეთუ ესრეთ უწოდა მათ უფალმან ჩუენმან სა-
ხარებასა შინა: „თქუენ საყუარელნი ჩემნი ხართ, ამიერითგან არღარა გეწო-

---

1 პავლჱ. 2 შენისა.

1* ფს. 67,9. 2* * ფს. 67,10. 3* ფს. 67,10. 4* II კორ. 12,9. 5* ფს. 2,8. 6* ფს. 67,11. 7* საქმე 9,15. 8* ამბ. 3,15. 9* ფს. 67,11. 10* ფს. 67,12. 11* ფს. 67,13.

დოს თქუენ მონა, არამედ მეგობარ“[1*]. ესრეთვე იტყჳს პავლე: „ვინ განგუაშორნეს ჩუენ სიყუარულსა მას ღმრთისასა: დევნულებამან ანუ ჭუედნილებამან?“[2*] ესე იგი არს, თუ რაოდენი განსაცდელი მოიწიოს ჩუენ ზედა, ვერ შემძლებელ არს ეშმაკი წარტაცებად ჩუენდა, არცა განშორებად ჩუენდა სიყუარულსა ქრისტესსა. არამედ ჩუენ განძლიერებულთა ვსძლეთ ეშმაკსა და დავარღუენით ძნელოვანნი მისნი, რამეთუ იტყჳს ესრეთ: „უკუეთუ ღმერთი ჩუენ კერძო არს, ვი[ნ] არს ძჳრის-მეტყუელ ჩუენდა“[3*]. „სიკეთე სახლისა შენისაჲ, განყოფაჲ ნატყუენავისაჲ“[3a*] მადლითა სულისა წმიდისაჲთა კრებული მორწმუნეთაჲ კეთილად დაადგინა და განანათლა[1] და სავსებით მიანიჭა განყოფაჲ ნატყუენავისაჲ, რამეთუ განყოფაჲ მოციქულთაჲ რომელნიმე ჰრომს, რომელნიმე იონთა და რომელნიმე ეგჳპტეს, და ნატყუენავი აღიღეს მრავლითა მძლავრებითა და ღუაწლითა და აღიტაცნეს კაცნი საცთურისაგან კერპთმსახურებისაჲსა და მოიყვანნეს ღმრთის მეცნიერებად და კეთილად წარგვმართეს და მასწაოს ჩუენო. „უკუეთუ გეძინოს შენ შორის ნაწილებსა. ფრთენი ტრედისანი[2] ვეცხლითა მოსილ და ბეჭსაშუვალი მისი ფერითა ოქროჲსაჲთა“[4*]. ფრთედ ტრედისად იტყჳს სახარებასა და მადლსა სულისა წმიდისასა, რომელი მსგავსებითა (283v) ტრედისაჲთა გარდამოჴდა ღელვათა ზედა იორდანისათა. ფრთენი ვეცხლით მოსილ ჟამისა მისთჳს ღაღადებისაჲსა ყოველთა მაცხოვრისა ღმრთისა; რამეთუ იტყჳს: „ეგე არს ძჱ ჩემი საყუარელი, რომელი მე სათნო-ვიყავ, მაგისი ისმინეთ“[5*]. და კუალად ამასვე სხუასაცა ფსალმუნსა შინა იტყჳს: „სიტყუანი უფლისანი არიან სიტყუა წმიდა, ვითარცა ვეცხლი გამოჭურვებული და გამოცდილი მიწით“[6*]. ესე არიან ფრთენი, ფრთენი ტრედისანი ვეცხლითა მოსილნი, ხოლო ბეჭსაშუვალი მისი ფერითა ოქროჲსაჲთა. გამოუჩინებელი და დაფარული, ყოველსავე მეცნიერი ბუნებაჲ ღმრთეებისაჲ მოგუასწავა, რამეთუ იტყჳს უფალი წმიდასა შინა სახარებასა, ვითარმედ: „სიტყუანი ჩემნი და ჩემ მიერნი არიან“[7*], რამეთუ უცოდველთა და წმიდათა და უფიცთა ჴელითა მოღუაწებისა ჭორცთა თჳსთაჲთა განუნათლნა სიტყუანი გონებათა მათთანი და მბრწ[ყ]ინვალედ ვეცხლის ფერად ადვილად სასმენელ-ყვნა ყოველთაგან კეთილისა მოძღურებისა ყოფითა. და უსრულთა მათ და უმეცართა სძესა აჭამებენ ჴელითა წმიდათა მოციქულთაჲთა, ხოლო სრულთა და რომელნი შემძლებელ იყვნეს მიწდომად სიღრმესა, მისცემდა მათ მტკიცესა საჭმელსა. ესე იგი არს, ბეჭსაშუვალი ფერითა ოქროჲსაჲთა. მაღლად შეზავებული სიმდაბლესა სალმრთოსა მას გამოაცხადებს, რომელსა პავლე იტყჳს: „სიბრძნით ვიტყჳთ[3] სრულთა მათ თანა“[8*]. „უკუეთუ გეძინოს შ~ს[2] ნაწილებსა“ ყოვლად უბიწოჲსა, სულისა წმიდისა მადლსა არა ცუდად რაჲ მიეახლების, არამედ რომელნი ყოველსა ჟამსა მის თანა. და მარადის დაწყნარებულ მათ უწოდა, „უკუეთუ გეძინოს შენო“, რამეთუ შეუძრავ და შეურყეველ არიან მადლნი სულისა წმიდისანი შორის ნაწილებსაო. ნაწილად უწოდს თჳსსა მას ძუელსა და ახალსა აღთქუმასა. უკუეთუ გასმიეს, ორივე აღთქუმაჲ მოგუმადლა ჩუენ ღმერთმან, მათ მიერ — დიდი ნათელი მეცნიერებისაჲ. „რაჟამს განაჩინებდა ცათა მყოფი იგი მეუფებსა მას ზედა, განსთოვდეს იგინი სელმონს“[9*]. მეუფედ აქა მოციქულთა თჳსთა სახელ-სდვა, რამეთუ ორმეოცდამეოთხესა ფსალმუნსა მთავრად უწოდს

---

[1] განანათლნა. [2] ტ~დესანი. [2a] შ~ნ. [3] ვეტყჳთ.

[1*] ი. 15,15. [2*] რომ. 8,35. [3*] რომ. 8,31. [3a*] ფს. 67,13. [4*] ფს. 67,14. [5*] მთ. 17,5. [6*] ფს. 11,7 [7*] შდრ. ი. 14,24. [8*] I კორ. 2,6. [8*] ფს. 67,15. [9*] ფს. 67,15.

მათ, და დაადგინნა იგინი მთავრად ყოველსა ქუეყანასა ზედაო[1*]. წინაჲსწარმეტყუელებს უწინარეს მოსლვასა სულისა წმიდისასა, რომელი იქმნა დღესასწაულსა მას პენტეკოსისასა*, რომელ არს მარტჳლიაჲ, ვითარ იყო კრებულსა მას ზედა წმიდათა მოციქულთასა და დაადგრა მადლი თითოეულსა მათ ზედა და დაჰნერგა მათ შორის მეცნიერებაჲ. მას ჟამსა ყოველთა კიდეთა განყოფაჲ მოსცა მათ და მეუფებაჲ. რომელნი აღმოსავალით კერძო და რომელნიმე დასავალით კერძო და სხუანი მრავალნი ადგილნი უბრძანნა განწმედად და განსპეტაკებად და მათ ყვეს განბანაჲ ბაყლთა მათთაჲ და ვითარცა თოვლნი განასპეტაკნეს. უწინარეს წინაჲსწარმეტყუელეს ადგილისა მისთჳს სელმონად და გჳჩუენებს სელმონი იერუსალჱმსა ქალაქსა და გამოაჩინებს, რამეთუ მუნ მოილო დასმან წმიდათა მოციქულთამან ძალი სულისა წმიდისაჲ. „მთაჲ ღმრთიისაჲ, მთაჲ პოხილი, მთაჲ შეყოფილი“[2*]; ვითარცა უწოდის მოციქულთა ოდესმე ეტლად, ოდესმე მახარებელად და მთავრად და მეუფედ, ესრეთვე აქა მთად სახელ-სდვა მოციქულთა ამას სიტყუასა სახარებასა შინა: (286r) „ვერ შესაძლებელ არს ქალაქი დაფარვად, რომელი მთასა ზედა დაშენებულ იყოს“[3*]. და კუალად ესაია ღაღადებს და იტყჳს: „დღესა მას უკუანაჲსკნელსა გამოცხადებულ მთაჲ უფლისაჲ მთად პოხილად და შეყოფილად“[4*]. უწესს ყოველთა მორწმუნეთა და რომელთა დაუმკჳდრებიეს მოძღურებასა თანა მოციქულთასა. ესე იგი არს, რომელსა გარე-მოდგომილ არიან ანგელოზნი და ეკლესიასა განწყობილნი, ურთიერთას შეყოფილნი სცვენ და მათ თანა-აქუს სულიერი საზრდელი წმიდაჲ მადლისაჲ პოხიერებითა ღმრთისაჲთა. „რასა-მე ჰგონებთ თქუენ, მთანო ამპარტავანნო?“[5]. ხოლო აკჳლას ესრე თქვა: რაჲ წინააღმდგომ-ექმნენით თქუენ, მთანო აღშფოთებულნო, მთასა მას, „რომლისაჲ სთნდა ღმერთსა დამკჳდრებაჲ მას ზედა“[6*] ჰურიათა მათ თანა? წინაჲსწარმეტყუელთა მიერ მოავლინნა სიტყუანი თჳსნი და მწვალებელთა მათ თანა და ურჩულოთა მოცთომილთა, რომელ სახლსავე თჳსსავე მას სახლსა ტაძრად თჳსა და ეკლესიად. ხოლო აქა ამას ესრეთ ეტყჳს, რამეთუ „უფალმანცა დაიმკჳდროს იგი სრულიად და უკუნისამდე ჟამთა“[7*]. არა თუ ესრე ეტყჳს, ვითარცა ჰურიათა მათ ტაძარსა ჟამ ერთ უწოდა ტაძრად და მიერითგან არღარა სახელ-სდვა მას თჳსად. ესრეთ ნუ ჰგონებთ ეკლესიისათჳს, არამედ ამას შინა უკუნისამდე ჟამთა და სრულიად დაიმკჳდრა. „ეტლნი ღმრთისანი ბევრწილ არიან და ათასეულნი წარუმართებიან მას“[8*]. არა თუ იტყჳს ჰურიაებრსა მას სიწმიდესა, ვითარ-იგი ჰგონებდეს განსუენებად ღმრთისა, არამედ ბევრნი ბევრთანი და ათასეულნი მრავალნი კრებულნი ეკლესიას განსასუენებელად დაადგინნა ღმერთმან აღებად სამკჳდრებელი თჳსი სულითა წმიდითა თჳსითა და აღუთქუა მიცემად გჳრგჳნი დიდებისაჲ და წარუვალი სასუფეველი. „უფალი მას შინა სინასა წმიდასა“[9*]. ესე არს, რომელი ჟამსა მას მამათა თქუენთა სინას ეჩუენა. ესე იგივე არს, რომელ ავლინებს ეტლთა ჟამსა მას ეკლესიასა შინა თჳსსა; და არა თუ იგი სხუაჲ ვინ იყო და ესე სხუაჲ იგივე თჳთ თავადი უფალი არს, რომელი ყოველთა სავსებით წინა-უძღჳს. ყოვლადვე ეს-

1* ფს. 44,17. 2* ფს. 67,16. 3* მთ. 5,14. 4* ეს. 2,2. 5* შდრ. ფს. 67,17. 6* ფს. 67,17. 7* ფს. 67,17. 8* ფს. 67,18 9* ფს. 67,1 8.

* სიტყვა **პენტეკოსისასა** ხელნაწერში სომხური ასოებითაა ჩაწერილი (მიუხედავად თავისი ქართული ფორმისა).

რეთ გჳჩუენებს წინაჲსწარმეტყუელი, ვითარმედ გარდამოჴდა, დაჴსნა მძლავრობაჲ ბრძოლათაჲ და პირველ ტყუე-ქმნულნი იგი იჴსნნა და მოჰმადლა მათ განთავისუფლებაჲ, „აღჴდა მაღალსა და ტყუე წარმოტყუენა“[1*]: აღსლვასა მას გჳჩუენებს, რამეთუ გარდამოჴდა და მოწამე არს პავლე[1] მოციქული. რაჲმე არს აღსლვაჲ იგი, არა თუ რომელი შთაჴდა ქუესკნელთა თანა ქუეყანისათა? რომელი გარდამოჴდა, იგივე არს, რომელი აღჴდა ზედა ზესკნელთა, წარმოტყუენა, ტყუე მოიღო; რომელნი ტყუე იყვნეს ეშმაკისაგან, ცხორებად მოიტაცნა იგინი და მძლავრებისაგან და მონებისაგან ეშმაკისა მიჰმადლა მათ აზნაურებაჲ და აჴოცაჲ ცოდვათაჲ. „ტყუე მოიღო და განუყო იგი ნიჭად ძეთა კაცთასა“[2*]. აღიღეს ნატყუენავი, პოვეს სარწმუნოვებაჲ კაცთა და განმდიდრებულნი იქმნნეს იგინი ძე ღმრთის და მოენიჭა სასუფეველი კეთილთაჲ, „რაჲთა ურწმუნოთაცა სამკჳდრებელად იყოს იგი“[3*]. არა მიხედაო პირველსა მას წარმართებრსა ურჩულოვებასა საეშმაკოსა, რომელსა შინა მყოფ იყვნეს, არამედ პოვეს მათ (286v) სარწმუნოვებაჲ. და იტყჳს: „დღეს თუ ჴმისა ჩემისაჲ ისმინონ, მიენიჭოს მათ ყოველი კეთილი“[4*], „უფალი ღმერთი კურთხეულ, კურთხეულ არს ღმერთი დღითი დღე“[5]. ბარუქ წინაჲსწარმეტყუელებს და გალობს, დიდებასა ღმრთისასა ახარებს ყოველთა და იტყჳს: ღირს არს ყოველსა ჟამსა გალობაჲ ღმრთისაჲ, რომელმან ესევითარი კაცთმოყუარებაჲ მოგუმადლა. „წარგჳმართოს ჩუენ ღმერთმან მაცხოვარებისა ჩუენისამან“[6*], რომელმან მაცხოვნნა ჩუენ ყოველნი და გზანი ჩუენნი წარგჳმართნა სიმართლით. იტყჳს: „ღმერთი ჩუენი — ღმერთ მაცხოვარ“[7*], რომელ თჳთ თავადი არს წყაროჲ კეთილთაჲ. იგი არს, რომელმან მასუა ჩუენ ცხორებაჲ. „უფლისა მიერ არიან გამოსლვანი სიკუდილისაგან“[8*], რამეთუ მან განმიღო კარი ჯოჯოხეთისაჲ, დაჴშული ჩუენ ზედა და ბჭენი მისნი რვალისანი და მოქლონნი რკინისანი შემუსრნა[8*]. და უფალმან თავადმან თჳთ ყო გამოჴსნაჲ სიკუდილისაგან და მიჴსნნა ბნელისაგან მღჳმისა და მომიყვანნა ცხორებად.

„ღმერთმან შემუსრნეს თავნი მტერთა მისთანი, თმით ტყავითურთ, რომელნი ვლენან ურჩულოვებითა თჳსითა“[9*]. გჳთხრობს: განახუნა ბჭენი ჯოჯოხეთისანი და „ყო გამოსლვაჲ სიკუდილისაგან და განახუნა და შემუსრნა თხემნი მტერთა თჳსთანი“[10*]. და არცა ერთი რაჲ ვიდრე თმადმდელა ერთად არა დაუტევა მათ შორის თჳნიერად გამოწულილვისა, არამედ გამოძიებაჲ მიაწია ვიდრეცა საფუძველადმდე მისა. ესე იგი არს თმაჲ ტყავითურთ და არა უტევა, ვიდრემდის სამართლისა საშჯელითა თჳსითა ყოველივე აღწონილად მიაგო. რაჲ არს ესე, რომელსა იტყჳს? რამეთუ არა დაუტევა თჳნიერად გამოწულილვისა არცა მცირე რაჲ ბრალი, რამეთუ ყოვლით კერძოვე ბრალეული იხილა წარმდებებაჲ ეშმაკისაჲ, რომელი-იგი ზედა საუფლოთა მათ ჴორცთა იკადრა მოვლინებად წმიდაჲ იგი უბიწოჲ და უბრალოჲ ჴორცი ბუნებითა ჩუენითა რომელ აქუნდა. უფალმან ყოველთამან, ვითარცა სხუათა ყოველთა, სიკუდილსა თანა ნაძლევი დაიდვა. ამას იტყჳს მჴსნელი სახარებასა შინა, თუ: „მოვალს მთავარი იგი ამის სოფლისაჲ და ჩემ თანა არარაჲ პოვოს“[11*], არამედ დაღაცათუ არარაჲ პოვა მსგავსად წარმდებებისა თჳსისა, ეშმაკმან მოავლინა საუფლოთა ჴორცთა ზედა და სიკუდილდ მისცნა. ესე არს, რომელსა

[1] პავლჱ.

[1*] ფს 67,19. [2*] ფს. 67,19. [3*] ფს. 67,19. [4*] იობ. 36,11. [5*] ფს. 67,20. [6*] ფს. 67,20. [7*] 67,21. [8*] ფს. 67,21. [8a*] შდრ. ფს. 106,16. [9*] ფს. 67,22. [10] ფს. 67,21—22. [11] ი. 14,30.

იტყჳს: „შემუსრნა თავნი და თმანი ტყავითურთ“, რამეთუ რომლითა წარმდებ იქმნა, წულილადითა გამოძიებითა ყოველივე მიაგო და დასაჯა ეშმაკი და სიკუდილი, რომელ არს მთავრობაჲ მისი, და დაჰჴსნნა და შემუსრნა ბჭენი ჯოჯოხეთისანი კაცთმოყუარემან მოწყალებითა თჳსითა. გონებაჲ კაცობრივი გამოიყვანა და განარინა სიკუდილისაგან და მიჰმადლა მას მინიჭებად აზნაურებაჲ და მაცხოვარებაჲ. თქუა უფალმან: „ღრმათაგან და უფსკრულთა მოვაქცინე და მოქლონთაგან მოუქცეველთა და ბჭეთაგან წარსაწყმედელთა მოვიყვანნე იგინი“[1*]. ესე იგი არს: ცოდვისაგან და ურჩულოვებისა და შუვათაგან სიკუდილისათა წარწყმედული ბუნებაჲ ჩუენი იჴსნა, მოგუმადლა ცხორებაჲ და გამოგჳყვანნა და დაგუსხნა ჩუენ მარჯუენით ღმრთისა, „რაჲთა შეისოვლნენ ფერჴნი შენნი სისხლითა, და ენანი ძაღლთა შენთანი — სისხლითა მტერთა შენთაჲთა“[2*]. აღუღებიეს სახე და გჳჩუენებს, თუ რომლითა ბრძოლითა იძლია მძლავრი (284r). და განქარდა მთავრობაჲ მისი, ესე იგი არს სიკუდილი, და რომელ ძაღლად უწესს წარმართთა რომელთა, რამეთუ მისცა მათ სიკუდილი ფერჴითა დასათრგუნველად და თავი ვეშაპისაჲ[2a*] მისცა მათ საჭმლად. ამასვე განგჳმარტებს ესაია და იტყჳს: „საწნეხელი ერთი აღვავსე და დავწნიხე იგი ძლიერებითა ჩემითა და შევმუსრე იგი რისხვითა ჩემითა და დასწუთა სამოსელსა ჩემსა“[3*]. სხუასა, რომელსა იტყჳს შემდგომად ამისა: „გამოჩნდეს სლვანი შენნი, ღმერთო, სლვანი ღმრთისა ჩუენისანი და მეუფისა წმიდისანი“[4*], სლვად ღმრთისა მოღუაწებასა სახელ-სდებს მეუფისა წმიდისასა, რამეთუ მწუერვალთაგან ნათესავისა წმიდისათა და სამეუფოჲსათა აღმოსცენდა. „იმსთუეს მთავართა მიცემად გალობისა შორის ქალწულთა მექებელთა“[5*]. აქა ამისა შემდგომად ახლისა აღთქუმისა და წესსა ზედა ეკლესიისასა ქებისა გალობაჲ აღუღებიეს, ფსალმუნებს და ყოველთა ასწავებს სიხარულით დიდებასა, და მთავრად უწოდს მოციქულთა, რომელნი იქმნნეს ჴელოვანთმოძღუარ და მაშენებელ ეკლესიისა. ხოლო ქალწულნი მექებელნი, რომელთა სიწმიდით ქალწულებაჲ დაიმარხეს და ქებაჲ ღმრთისა შეწირეს, „ეკლესიასა შინა აკურთხევდით ღმერთსა და უფალსა წყაროთაგან ისრაჱლისათა“[6*]. განიშორებს ამას შემდგომად ტაძარსა მას ჰურიათასა და ეკლესიასა შუვა წარმოიღებს და მას შინა ბრძანებს კურთხევასა ყოველთა ღმრთისასა და უფალსა წყაროთაგან ისრაჱლისათა. ესე იგი არს ისრაჱლეანნი წინაჲსწარმეტყუელნი, რომელნი მადლითა სულისა წმიდისაჲთა ვითარცა წყარონი აღმოსცენდეს და წინაჲსწარმეტყუელებდეს და გუასწავებდეს კაცთა მცნებასა ღმრთისასა. ვისწავეთ ჩუენ მცნებანი წინაჲსწარმეტყუელთაგან და უგალობთ ღმერთსა. „მუნ ბენიამენი ჭაბუკი განმკჳრნე“[7*] და წარმდები. ხოლო აკჳლას იტყჳს: „ბენიამენი ჭაბუკი მძლავრი“; თევდოტიონ: „ბენიამენი ჭაბუკი უსწავლოჲ და მიმზიდავი“, რამეთუ იყო ნეტარი პავლე[1] ნათესავისაგან ბენიამენისა, სიყრმით მისითგან იქმნა იგი ზედა-მდგომელთა მასწავლელ, განმაკჳრვებელ. ესე მოიყვანა და იყო იგი ჭურად რჩეულად. და ვითარცა ურთას სწავლით აღიზარდა იგი. „მთავარნი იუდაჲსნი — წინამძღუარნი მისნი, მთავარნი ზაბილოვნისნი და მთავარნი ნეფთალემისნი“[8*]. აჴსენა ნათესავი და ტომად-ტომადი მოციქულთაჲ და რომელსა ძმად უფლისად [ჰხადის]: იაკობ, რომელი პირველ ებისკოპოსად ში-

---

[2] პავლჱ.

[1*] შდრ. ფს. 67,23. [2*] ფს. 67,24. [2a*] შდრ. ფს. 73,15. [3*] ეს. 63,3. [4*] ფს. 67,25. [5*] 67,26. [6*] ფს. 67,27. [7*] ფს 67,28. [8*] ფს. 67,28

ნა იერუსალჱმს, ნათესავისაგან იუდაჲსა; პეტრე და ანდრია, იაკობ და იოვანე და ფილიპე სოფლისა მისგან ბეთსაიდით იყვნეს, მათე[1] და იაკობ ალფესი—კაფარნაომით. ესე ყოველნი იყვნეს გალილეაჲთ, ნათესავისაგან ზაბილოვნისა და ნეფთალემისა. ესე მოწამებითა წინაჲსწარმეტყუელთაჲთა და სახარებისაჲთა და გჳწინაჲსწარმეტყუელებს და იტყჳს: „ზაბილოვნისი და ნეფთალემისი", ხოლო მახარებელი იტყჳს: „ქუეყანაჲ ზაბილოვნისი და ქუეყანაჲ ნეფთალემისი. და ერი, რომელ სხდა ბნელსა და წიაღ იორდანესა, და გალილეაჲ წარმართ[თ]აჲ, რომელნი სხდეს ბნელსა და აჩრდილთა სიკუდილისათა, იხილეს ნათელი დიდი"[1*]. „ბრძანე, ღმერთო, ძალითა შენითა და განაძლიერე (284v) ესე, ესე, რომელ შენ დაამტკიცე ჩუენდა ტაძრით წმიდით შენით იერუსალჱმითო"[2*]. და დაამტკიცე ესე და განმაძლიერენ ჩუენო, რომელნი ტაძრით წმიდით შენით იერუსალჱმით ეწინაჲსწარმეტყუელებდით განჴორციელებისათჳს მხოლოდშობილისა სიტყჳსა შენისა, რომელი აღმაღლდა ზეცად და მოიღო თაყუანის-ცემაჲ ყოველთაგან მადიდებელთა შენთა არა ხოლო თუ ჟამსა ამას ოდენ, არამედ მერმესაცა მას. სიტყჳსა მისებრ პავლესისა კრებულსა პირმშოთასა ზეცას იერუსალემად[2] სახელსდვა. „შენდა შეწირონ მეფეთა ძღუენი"[3*]; რომელსა ჟამსა მეფეთა თაყუანისცემაჲ და ძღუენი შეწირონ, ესე პირველ საწინაჲსწარმეტყუელოჲთა თუალითა ეხილვა და სასწაულად დაედვა. „შეჰრისხენ შენ მჴეცთა ლერწმისათა"[4*] და კუალად იტყჳს: „შეჰრისხენ შენ მჴეცთა მაღნარისათა", რამეთუ მაღნარი და ლერწამი მოასწავებს უნაყოფოვებასა და სიბნელესა, რომელსა შინა შევიდიან მჴეცნი დადარნებად, ხოლო რამეთუ რაჟამს კაცთმოყუარებამან ღმრთისამან მაცხოვნნა ჩუენ, შეჰრისხნა მჴეცთა მათ და ჩუენგან განდევნნა იგინი. „კრებული ზუარაკთაჲ დეაკეულთაჲ"[4a*]. ზუარაკად აქა უწოდს წინამძღუართა ჰურიათასა და სიმრავლესა მათსა, რომელნი წარმდებ იქმნნეს მაცხოვრისა ჩუენისა ზედა. კრებულად დეაკეულთა[3] გამოსახავს ამპარტავანთა და მეძავთა და შაჰვისმოყუარეთა დედათა მათთა, რამეთუ სხუამანცა წინაჲსწარმეტყუელმან მრავალგზის უწოდის გავლა იგი დეკეულთა. „მიდრკენ, რომელნი გამოიცადნეს ვეცხლითა"[5*], რამეთუ შეკრბეს და ზრახვა-ყვეს და ვეცხლითა გამოიცადნეს მიმცემელნი, აღესრულა საქმჱ ბოროტი, რომელი შემდგომად მცირედისა ჟამისა მიქცეულნი დაეცნეს მიმცემელნი იგი საქმეთაგან თჳსთა ხოლო რომელთამე თარგმანთა გამოცდილებაჲ ვეცხლითა წმიდათათჳს თქუეს და მორწმუნეთათჳს, ხოლო მე შემსგავსებულად მიმცემელთა მათთჳს შემირაცხიეს და რომელნი კეთილად სიყუარულით ისწავებენ, რამეთუ ურთიერთას მუჴლნი ესე მტერთა მათთჳს თქუმულ არიან. „და განაბნიენ წარმართნი, რომელთა ჰნებავს ბრძოლაჲ"[6*], ესე რომელნი მიმცემელ ექმნეს გინა თუ წინააღდგომად იქმნნეს და იტყოდეს ღმრთისა თანა. აწ დააცადებს ჴსენებასა ურჩულოთასა და ღმრთისმოყუარეთათჳს იწყებს სიტყუად.

„მოვიდეს მოციქულნი ეგჳპტით და ჰინდოეთმან უსწრო ჴელისა მიცემად უფლისა"[7*]. მეწამების ამას საქმჱ მოციქულთაჲ, რომელი-იგი ქმნა ფილიპე საჭურისისა მის თანა ჰინდოჲსა, რომელი იყო კანდაკე დედოფლისაჲ[8*]. „მეფენი ქუეყანისანი აკურთხევდით ღმერთსა და უგალობდით უფალსა"[9*]. აუწყებს ესე, ვითარმედ ყოველთა კიდეთა უვალთა და უგზოთა აღიღეთ ნათე-

---

[1] მათჱ [2] იჱ~მად. [3] დეაკლეულთა.

[1*] მთ. 4,15—16. [2*] 67,29 30. [3*] ფს. 67,30. [4*] ფს. 67,31. [4a*] ფს. 67,31. [5*] შდრ. ფს. 67,31. [6*] 67,31. [7*] ფს. 67,32. [8*] საქმე 8,27—39. [9*] ფს. 67,33.

ლი ღმრთისმსახურებისაჲ კეთილის-მოქმედისა ღმრთისაჲ და შეწირეთ მისა დიდებაჲ და კურთხევაჲ, გზა ეცთ მას, „რომელი დაჯდა ცასა ცათასა აღმოსავალით“[1*]. რამეთუ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესი არა თუ გამოჩინებაჲ მისი ცათა შინა არა თუ ესე ხოლო იყო, არამედ რომელ აქუნდა უწინარეს ამისსა და ჯდა იგი მარჯუენით დიდებასა მაღალთა შინა და ნათელი მბრწყინვალე ღმრთისმეცნიერებისაჲ მოჰმადლა ყოველთა და რომელ იყო უფალ მზის დასავალით, და განანათლა ბნელი ჰეშმა(285r)რიტად, აღმოსავალითცა ყოველნი კიდენი აღავსნა. „ესერა მოსცა ჴმაჲ თჳსი, ჴმაჲ ძლიერებისაჲ[2*] შემდგომად აღმაღლებისა უფლისა, რომელი მოჰმადლა სული და მოციქულ-ყვნა იგინი. ამისთჳს ეტყჳს უფალი, თუ „თქუენ დასხედით და ელოდეთ ქალაქსა ამას, ვიდრემდის შთაიცუათ ძალი“[3*]. მაღლით ჴმასა ძლიერებისასა ლუკა მოგჳთხრობს და იტყჳს „და იყო ჴმაჲ ზეცით“, ვითარცა ჴმაჲ ქართა მრავალთაჲ[4*] და აღივსო სახლი იგი, რომელსა შინა იყვნეს მოციქულნი.

„მიეცით დიდებაჲ ღმერთსა“[5*]. ამას იტყჳს პავლე[2] მოციქული — ადიდეთ ღმერთი ჴორცითა მაგით თქუენითა. ღირს არს და მართალ ესოდენთა ზედა კეთილის-ყოფათა ღმრთისათა შემოქმედისა ჩუენისათა, დიდებისა მიცემად მისა. „ისრაჱლსა ზედა დიდ არს შუენიერებაჲ მისი და ძალი მისი ვიდრე ღრუბელთამდე[3] ცისათა“[6*], რამეთუ ისრაჱლისაგან იყვნეს მოციქულნი, რომელთა მიერ ქმნნა სასწაულნი დიდ-დიდნი ყოველსა ზედა სოფელსა. ვითარცა ღრუბელთა რაჲ აღიღიან წყალი ზღჳსაგან და მოუკლებელად წჳმაჲ ყოველსა ზედა სოფელსა გარდამოადინიან, ესრეთვე — მოციქულთა, რომელთა სულისა წმიდისა მადლითა კაცთმოყუარებაჲ ღმრთისაჲ აჩუენეს ყოველთა კიდეთა ქუეყანისათა. „საკჳრველ არს ღმერთი შორის წმიდათა მისთა“[7*]. ესე განჰმარტა უფალმან სახარებასა შინა და იტყჳს: „მოჰფინე ნათელი შენი ზედა კაცთა, რაჲთა იხილნენ საქმენი შენნი კეთილნი და ადიდონ მამაჲ“[8*], რომელ ხარ ცათა შინა. „ღმერთი ისრაჱლისაჲ, მან მოსცეს ძალი და სიმტკიცე ერსა თჳსსა“[9*]. ბარუქ აჴსენა ისრაჱლი და სიმტკიცე, რამეთუ ვითარცა სასოებაჲ მამული და გალობაჲ. და სიმტკიცჱ[4] ამაოჲ განიშორა და ისრაჱლი მტკიცედ შეიწყნარა, ესრეთ სახედვე იქმნა შორის კრებულსა ძუელისა და ახალისა ერისასა. კურთხეულ არს ღმერთი! რაოდენ შუენიერად აღესრულა დასასრული ფსალმუნისაჲ, რამეთუ იტყჳს: რომელმან ესეოდენნი კეთილის-ყოფანი მოჰმადლნა ნათესავსა კაცთასა, რომელ მიუთხრობელი და მიუწდომელი თჳსი კაცთმოყუარებაჲ აჩუენა და ყო მაცხოვარებაჲ ყოველთა კიდეთა, მართალ და ღირს არს ქებად და დიდებად და კურთხევად ღმერთი მაღალი. ამენ.

დიდებაჲ შენდა, ქრისტე[5]! დაესრულა თარგმანებაჲ ფსალმუნისაჲ, თქუმული წმიდისა ეპიფანესი.

---

[1] ამისა. [2] პავლჱ. [3] მდ ჱ. [3] სიმტკიცე. [5] ქ˜ჱ.

[1*] ფს. 67,34. [2*] ფს. 67.34. [3*] ლ. 24,49. [4*] შდრ. ლ. 3,22. და ლ. 9,35. [5*] შდრ. რომ. 4,20; II შჯ. 32,3; ფს. 67,35. [6*] ფს. 67,35. [7*] ფს. 67,36. [8*] შდრ. მთ. 5,15. [9*] ფს. 67,36.

## მიწერილი დაჩისი (მრ)უველ ებისკოპოსისა ანტონისა

ჯერ-თუ-იყო ანუ არა ნიშდეხითა ამით გონებითა ჩემითა ესეფერ ეგე ვყავ და შენდა შევწირე[1], ღირსო ღმრთისაო, და ვევედრები სიწმიდესა შენსა, რაჲთა განაშორო სიტყუათაგან ჩემთა ეპერანქოჲ მტერისაჲ და მომფინო ჩემ ზედა არფი ეგე მადლისა შენისაჲ და განანათლო ბნელი[1*] გონებისა ჩემისაჲ და ეტეროვან კეთილ მექმენ მე და მიპყარ ჴელი მარჯუენე ჩემი[2*] და ელომენოსად მიძღოდე მე წინაშე ჩემსა და განმავლენ მე გრეხნი იგი ძნიად-ძნიად სავალნი და მიმიძეღუ მე თემსოფორიონსა მას სამეუფოსა და გამომითხოვე მსაჯულისაგან პიტაკი განთავისუფლებისაჲ, რაჲთა განვერე მე ვეპთა მათგან საშინელთა. წმიდაო ებისკოპოსო, ღირსად გმოსიეს ვაკასი ეგე სამღდელოჲ და სამართლად მიგიღებიეს დროატი საღმრთოჲ, ჴელმწიფებაჲ გაქუს, მჯნეო, განმათავისუფლე მე მონებისაგან ცოდვისა*. (285v).

სახელისა წმიდისა სამებისაჲსა მქადაგებელნო, ზეგარდამო ქებულნო და დიდებულნო, წმიდანო მღდელთმოძღუარნო, ნეტარნო: გრიგოლი ნოსელ ებისკოპოსო, და ღირსო ეპიფანე კჳპრელ მამადმთავარო, და განთქუმულო წმიდაო ბასილი, მწყემსო ყოველთა მორწმუნეთაო და დიდებულო იპოლიტე, წინაჲსწარმეტყუელნო გამოუთქუმელთა მადლთა მეცნიერად მეტყუელნო, დიდად განსაკჳრვებელნო კაცნო, პოვნილნო გულითად უფლისად, წოდებულნო მონად ქრისტესა, სამკჳდრებელნო სულისა წმიდისანო, რომელმანცა გამოუჩინებელნი და დაფარულნი სიბრძნისანი გამოგიცხადნა, და სული წრფელი განახლდა გუამთა თქუენთა, და დაუწერენით ეკლესიასა ქრისტესსა პირად-პირადთა წიგნთა თარგმანებანი და შესხმანი წმიდისა და ყოვლად დიდებულისა ღმრთისმშობელისანი და ჩუენ გუაუწყეთ წესი აწინდელისა ქცევისაჲ ღმრთისმსახურებით და მოსაგებელი ნეტარისა მის საუკუნოჲსა სასოებით ცხორებისაჲ, ვითარცა ხილული, დაუმტკიცეთ გულისხმის-მყოფელთა, ვითარცა თქუა დანიელ საკჳრველმან წინაჲსწარმეტყუელმან. მაშინ გამობრწყინდენ გულისხმის-მყოფელნი იგი, ვითარცა მბრწყინვალებაჲ სამყაროჲსაჲ და რომელთა კეთილად ჴელ-ყვეს; დაუნჯებაჲ ზეცისა სიმდიდრეთაჲ წარგებითა ქუეყანისა მონაგებთაჲთა. და ქველისსაქმისა მათისა ახოვანებაჲ, ვითარცა ნესტჳ, ოხრის წინაშე ღმრთისა და კაცთა ყოველთა აიძულებს მიბაძვებად მათა, დაღაცათუ გლახაკ ვინმე იყოს, ვითარცა წერილ არს: „მედგარო, ემსგავსე ჯინჭველსა[3*] და შებმა-უყავ უფროჲს ძალისა შენისა, რამეთუ ღმერთი არს მომცემელი ძალისაჲ", ამისთჳს მეცა არა დავფარე სწრაფაჲ სულისა ჩემისაჲ მიზეზითა ნაკლულევანებისაჲთა და შეუდეგ კეთილსა გულსმოდგინებასა მე ცოდვილი და უნარჩევესი ყოველთა მოწესეთაჲ ი [ო] ვ ა ნ ე  ბ ე რ ა ი. და განვასრულე წმიდაჲ ესე წიგნი კაცისა შესაქმჱ, და მეორედ—წიგნი თუალთაჲ და სახისმეტყუელი და იპოლიტე და ქართლისა მოქცევაჲ და ცხორებაჲ ნეტარისა მის და დიდებულისა მღდელთმოძღურისაჲ იაკობ ნასიბინელისაჲ და თარგმანებაჲ ზოგთარე ფსალმუნთა დავითისთაჲ მოღუაწებითა და თანადგომითა დედის ძმისა ჩემისა მიქაელისა და ძმისა ჩემისა დავითისითა. და სხუაჲ არაჲ არავის ჰრთავს თჳნიერ სიგლახაკისა ჩემისა. და შევწირე შატბერდს საყოფელსა წმიდისა ღმრთისმშობლისასა, რომელსაცა შინა აღვიზარდე [...] სალოცველად სულისა ჩემისა ცოდვილისა და მშობელთა ჩემთა და სალოცველად მეფეთა: ბაგრატ მეფისა და ყოველთა შვილთა მათთათჳს. და გევედრები ყოველთა, ვინცა იმსახურებდეთ წმიდასა ამას...

---

1 შეწირჱ.

1* შდრ. ფს. 17,29. 2* შდრ. ფს. 72,23. 3* შდრ. იგ. 6,6.

* 285 r-ს ქვედა აშიაზე ნუსხური მინაწერია: დაჩის ეთარგმანა ესე სომხთა ენისაგან. ღ~ნ ს~ლი მისი დიდებულ-ყავნ.

## რედაქტორის შენიშვნა

შატბერდის კრებული უკვე მთლიანად აწყობილი იყო, როცა საფრანგეთიდან მივიღეთ ბ. უტიეს ახალი გამოკვლევა: B. Outtier, La version arménienne du Commentaire des psaumes de Théodoret. Premier bilan. Revue des études arméniennes, nouvelle série, tome XII, Paris, 1977, p. 169—180. ამ ნაშრომში დადგენილია, რომ ფსალმუნთა თარგმანება, რომლის ავტორად ქართულ და სომხურ წყაროებში ეპიფანე კჳპრელი არის მიჩნეული (შდრ. გვ. 44,365), თეოდორიტე კჳრელის თხზულებას წარმოადგენს (წინამდ. გამოც. გვ. 364—423).

## ПРИМЕЧАНИЕ РЕДАКТОРА

Текст Шатбердского сборника был полностью набран, когда нами было получено новое исследование Б. Утие: La version arménienne du Commentaire des psaumes de Théodoret. Premier bilan. Revue des études arméniennes, nouvelle série, Paris, 1977, p. 169—180. В работе показано, что Толкование на псалмы (стр. 364—423 наст. изд.), приписываемое в армянских и грузинских рукописях Эпифанию Кипрскому (ср. стр. 13,365), является сочинением Феодорита Кирского.

# შინაარსი

S9S5

# СОДЕРЖАНИЕ

# ШАТБЕРДСКИЙ СБОРНИК

(на грузинском языке)

დაიბეჭდა საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის
სარედაქციო-საგამომცემლო საბჭოს დადგენილებით

*

გამომცემლობის რედაქტორი ც. ჯიმშელეიშვილი
ტექრედაქტორი ნ. ოკუჯავა
მხატვარი გ. ნადირაძე
კორექტორი მ. რამიშვილი

გადაეცა წარმოებას 19.6.1978; ხელმოწერილია დასაბეჭდად 26.3.1979;
ქაღალდის ზომა $7 \times 11^{1}/_{2}$; ქაღალდი № 1, ნაბეჭდი თაბახი 37.45;
სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი 31.4;

უე 01052; ტირაჟი 1600; შეკვეთა № 2089;

ფასი 4 მან. 30 კაპ.

გამომცემლობა „მეცნიერება“, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Издательство «Мецниереба», Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19

საქ. სსრ მეცნ. აკადემიის სტამბა, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Типография АН Груз. ССР, Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19